**ბელეკონ-ი** ნაყოფი ბელეკონის ხისა—pistacia terebinthus-ისა: „შთაართჳთ კაცსა მას ძღუენი... შტახსი, ბელეკონი და ნიგოზი“ **დაბ. 43,11.**

**ბელზებულ-ი, ბერზებულ-ი** ეშმაკთ-მთავარი, სატანა: „ბელზებულითა (ბერზებულითა E) განასხამს ეშმაკთა“ **ლ. 11,15.**

**ბელიარ-ი** ეშმაკი, სატანა, ანტექრისტე: „რაჲ შეტყუებაჲ არს ქრისტჱსი ბელიარს თანა?“ **II კორ. 6,15;** „მბრძოლი იგი წმიდათაჲ და მოშურნე კაცთა ცხორებისაჲ ბელიარ“ **ი.-ე. 46,3.**

**ბემონ-ი, ბმემონ-ი** ამბიონი: „დადგა ეზრა მღდელი.. ზედა ძელისა ბემონსა“ **I ეზრა 9,43;** „დგა... ზედა ბმემონსა ძელისასა“ **ნეემ. 8,4.**

**ბეუედ-ი** ძვირფასი თვალი: „ზედა ზის... ბეუედი მრთელი და სრული ყოვლითა ფერითა“ **A—484, 315r.**

**ბერ-ი** მოხუცებული; მონაზონი კაცი: „ვითარ ჴელ-ეწიფების შობად კაცსა ბერსა?“ **ი. 3,4;** „ერთი იყო ბერ და ერთი ჭაბუკ“ **მ. ცხ. 386 v;** „ჰკითხა ძმამან ვინმე ბერსა... ჰრქუა მას ბერმან“ **მ. ცხ. 26v.** იხ. ბერობა, დაბერება, დედაბერი, დედაბერებრი, სიბერე, უბერესი.

**ბერვა** «შებერვა», ჩაბერვა: „ჰბერო თუ ნაკუერცხალსა, აღაგზნე ცეცხლი“ O,—„უკუეთუ შეჰბერო ნაბერწყალსა ზედა, აღეგზნეს“ pb., **ზირ. 28,14;** „რომელნი ჰბერვიდეს ნესტუსა რქისასა“ **ნეემ. 4,18;** „ჰბეროს მას ქარმან“ **ფს. 102,16.** იხ. აღბერვა, აღბერილი, აღმობერვა, გამობერვა, გამობერვითი, გამობერილი, განბერვა, დაბერვა, მიბერვა, მობერვა, საბერველი, შებერვა, შთაბერვა.

**ბერზებულ-ი** იხ. ბელზებული.

**ბერობა** «მოხუცებულნი», უხუცესნი: „მოუწოდა ბერობასა ისრაჱლისასა“ G, — „მოუწოდა... მოხუცებულთა ისრაჱლისათა“ O, **ლევიტ. 9,1;** „მიავლინოს ბერობამან ქალაქისა მისისამან“ G,—„მიავლინეთ ყოველთა მათ მოხუცებულთა შორის ქალაქისათა“ **M, II შჯ. 19,12.** იხ. ბერი.

**ბერტყა** იხ. განბერტყა.

**ბერძენ-ი** რომაელი: „იონთა იგი და ბერძენთა სოფელი ჭეშმარიტად ვიცი“ **რიფს. 176,20;** „მოვიდენ ბერძენნი და აღჴოცონ ნათესავი ჩუენი“ **ი. 11,48.** იხ. საბერძნეთი.

**ბერძლ** ბერძნულად: „წერილ იყო ებრაელებრ, ფრომინებრ და ბერძლ“ **C, ი. 19,20;** „ბერძლ იცია?“ **საქ. მოც. 21,37.**

**ბერძულ-ი** ბერძნული (ენა): „იყო წიგნი წერილი მას ზედა ბერძულითა“ **ლ. 23,38;** „არა იცოდა სპასპეტმან ბერძული“ **H—341,770.**

**ბერწ-ი** უშვილო: „ელისაბეთ იყო ბერწ“ **ლ. 1,7;** „იხარებდ ბერწი ეგე, რომელ არა ჰშობდ“ **გალატ. 4,27; ეს. 54,1;** „იყო ბერწ და არაოდეს ეშვა“ **ი. მოც. 79,15;** „უკუეთუ ბერწ არნ და არა შვის დედაკაცმან შვილი, მწუხარე არიედ ყოველნი“ **მ. სწ. 116,10.**

**ბესინ-ი** ზედაშე: „ვითარ-იგი გამოაკხადებს სეფისცემაჲ და ბესინი“ **Ath.—11; 235v.**

**ბეჭ-ი** «მჴარი»; «ბეჭთ-საშუალ-ი», ზურგი: „დასდვიან ბეჭთა ზედა კაცთასა“ C,—„დასდვიან მჴართა ზედა კაცთასა“ **DE მთ. 23,4;** „აღიმატნა იგი ბეჭთა ზედა თჳსთა“ M,—„აღიხუნა იგინი ბეჭთ-საშუალსა ზედა თჳსსა“ **G, II შჯ. 32,11;** „მიყვენ ბეჭნი შენნი და იტჳრთე იგი“ **ზირ. 6,26;** „განაშორნა ტჳრთსა ბეჭნი“ **ფს. 80,7;** „ნარისუევითა ტარიგთა ჩემთაჲთა განტფებოდეს ბეჭნი მათნი“ **იობ 31,20.** იხ. ბეჭთ-საშუალი, საბეჭური.

**ბეჭედ-ი:** „შეაცუთ ბეჭედი ჴელსა მისსა“ **ლ. 15,22;** „რომელსა ეცუას ბეჭედი ოქროჲსაჲ“ **იაკ. 2,2;** „დაჰბეჭდა ბეჭდითა თჳსითა“ **III მფ. 21,8;** „წიგნი დაბეჭდული სამეფოჲთა ბეჭდითა“ **მ. ცხ. 423r;** „აღბეჭდნა იგინი საუფლოჲთა მით ბეჭდითა“ **თომა მოც. 14,30.** იხ. აღბეჭდვა, გამობეჭდვა, დაბეჭდვა, დაბეჭდვინება, ოქრობეჭედი, საბეჭდავი, უბეჭდველი, შებეჭდვა.

**ბეჭთ-საშუალ-ი** «ბეჭი», შუა ზურგი: „აღიხუნა იგინი ბეჭთ-საშუალსა ზედა თჳსსა“ G, — „აღიმატნა იგი ბეჭთა ზედა თჳსთა“ **M, II შჯ. 32,11;** „ბეჭთ-საშუალითა მისითა გფარვიდეს შენ“ **ფს. 90,4.** იხ. საშუალი.

**ბზა** buxus: „აღმოვაცენო ქუეყანასა ურწყულსა... ბზაჲ“ **ეს. 41,19.**

**ბზჱ:** „ბზჱ იგი დაწუას“ **მთ. 3,12;** „ლომი ვითარცა ჴარი ბზესა ჭამდეს“ **ეს. 11,7;** „აზილე (თიჴაჲ) ბზითურთ და განაჴმე ვითარცა ალიზი“ **ს. გაბალ.-მოციქ. საჴს. 96, 20;** „სახლსა ბზისასა უკუეთუ ვინმე ცეცხლი შეახოს, არა დაივსოს“ **მ. სწ. 312,19.** იხ. საბზელი.

**ბზიკ-ი** vespa, «როჭ-ი»: „არა შჭამოთ.. ბზიკი და მსგავსი მისი“ O,—„...როჭი და მსგავსნი მისნი“ **G, ლევიტ. 11,22;** „გამოჰსცა ქუეყანამან ბზიკი“ **სიბრძ. სოლ. 19,10;** „წარვავლინოთ ბზიკი უწინარჱს შენსა“ **გამოსლ. 23,28.**

**ბზინვა** «ბრწყინვალება», აელვება: „უკუეთუ ბზინვაჲ თეთრი იყოს“ G,—„უკუეთუ ბრწყინვალებაჲ იგი იყოს სპეტაკ“ pb., **ლევიტ. 13,2;** „უკუეთუ იყოს ვისმე გარსა... ბრძჳლი... ბზინვისა ანუ აელვებისაჲ“ **ლევიტ. 13,2.** იხ. მბზინვარე.

**ბივრიტ-ი** beryllus: „ვპოვე თუალი იგი ბივრიტი“ **ქ. ცხ. 85,12.**

**ბილწ-ი, პილწ-ი** «ბიწიერი», «საძაგელი», «საძაგელება», უწმინდური, «ბუგრიანი»: „შეგინებულნი და ბილწნი (ბიწიერნი var.) იშუებენ სიყუარულსა შინა (საცთურსა შინა var.) მათსა“ **II პეტრე 2,13;** „რაჟამს იხილოთ პილწი იგი მოოჴრებისაჲ“ DE,—რაჟამს იხილოთ საძაგელი იგი ოჴრებისაჲ“ **მრ. 13,14;** „რომელი წინაშე კაცთა მაღლოვ არს, პილწ არს წინაშე ღმრთისა“ **C, ლ. 16,15;** „ბილწი მფრინველი არს“ **ფიზ. VI, 48;** „განჴადე კრებულისაგან პილწი“ **იგ. სოლ. 22,10;** „ფიცხელსა და ლაღსა ბილწ ჰრქჳან“ **იგ. სოლ. 21,24;** „უკუეთუ შვეს მან ძჱ ბილწი, დამთხეველი სისხლისაჲ“ O,—„უკუეთუ შვეს ძჱ ბუგრიანი, დამთხეველი სისხლსა“ **pb., ეზეკ. 18,10;** „ბილწად და არაწმიდად შევჰრაცხო ყოველი კაცი“ **საქ. მოც. 10,28;** „ბილწად სავსჱ თხლჱ შეზავებული გულისთქუმაჲ“ **ფიზ. XIV, 34.** იხ. სიბილწე, სიბილწება.

**ბილწება, ბილწვა,** «არაწმიდება», უწმინდურება, «შეგინება», საძაგელება, ბიწი: „შინაგან გულისაგან... გამოვლენ... ბილწებანი (არაწმიდებანი DE)“ **მრ. 7,22**; „ნუმცა იპოვების თქუენ თანა წიდოვნებაჲ და ბილწებაჲ“ **I ეზრა 1,4**; „ნუ იქმთ მაგას საქმესა ბილწებისასა, რომელ მოვიძულე“ O,—„ნუ იქმთ საქმესა შეგინებისა ამისასა, რომელი მოვიძულე“ pb., **იერემ. 44,5**; „არა შესუარულ ხარ ბილწებითა“ **მარკ. 248r**; „უკუეთუ გესროდის ისრითა ბილწებისაჲთა, შეიპყრე შენ უბიწოებითა“ **მ. სწ. 144,20.**

**ბილწებისა-ჲ** «ნაბილწვარი»: „შესცოდეს მას ნაშობთა მათ ბილწებისათა“ M,—„შესცოდეს მას შვილთა ნაბილწვართა“ G, **II შჯ. 32,5.** იხ. ბილწი, ნაბილწვარი, შებილწვება, შემაბილწებელი.

**ბინიკ-ი** სადგური, ბანაკი: „ვითარცა მკალმან ბინიკი დაიდვის“ **ზირ. 43,19.**

**ბირება** «აღძრვა»; მოხიბლვა, აგულიანება; მიმხრობა, დაყოლიება: „აბირა იგი გოთონიელ ცოლი თჳსი, რაჲთა სთხოოს მამასა თჳსსა აგარაკი“ M,—„აღძრა იგი გოთონიილმან თხოად მამისაგან თჳსისა აგარაკი“ G, **მსჯ. 1,14**; „მაშინ აბირნეს ვინმე კაცნი, რომელთა თქუეს“ **საქ. მოც. 6,11.** „**ბირებითა** ნახარარ͡თაჲთა ინებეს მოკლვაჲ დიდისა ორთანესი“ **არსტ. 66,25.** „შეგიმკო საცთური ამის გამო ენითა **ბირებულისა** მის ბალაჰვარისითა“ **ბალ. 109,16.** იხ. ბირება(-ული), მიბირება, მობირება.

**ბირებულობა** მიმხრობა: „რომელმან უთხრა იოდასაფს ბირებულობაჲ ნაქორისი“ **ბალ. 112,37.**

**ბირთუ** გუნდა, გორგალი, ბურთი: „ბირთუნი და შროშანნი (სასანთლისანი) მისგანვე იყვნენ“ **გამოსლ. 24,31**; „ბირთჳ ერთი თმაჲ სთუნლით დაუდვა“ **I მფ. 19,13**; „ბირთჳ ოქროჲსაჲ მძივსა სარდიონსა“ ** იგ. სოლ. 25,11**; „სცემდით მაგას კისერსა ბრპენისა ბირთუითა“ Sin.—**11,6r**; „გუემლერიან ჩუენ, ვითარცა ყრმანი რაჲ იმღერიედ ბირთჳთა მიმოგდებით“ **მ. სწ. 253,5.**

**ბირთჳს სახე** გუნდისებრი: „მომრგუალე არს (გრძლაბი) ბირთჳს სახჱ ხატითა“ **ფიზ. XVII, 2.**

**ბირილიონ-ი** იხ. ბჳრილიონი.

**ბირქა** წყლის სადგომი ორმო ან თხრილი: „ნეშტი იგი ერისაჲ მის შეიპყრა და შეაყენა ბირქასა“ **H—341,641.**

**ბისონ-ი, ბჳსონ-ი** «ზეეზი», სუფთა ტილო: „იმოსებოდა იგი ძოწეულითა და ბისონითა“ DE,—„იმოსებოდა ძოწეულითა და ზეეზითა“ C, **ლ. 16,19**; „შეჰმოსა სამოსელი ბისონი“ **დაბ. 41,42**; „შეგარტყ შენ ბისონი“ **ეზეკ. 16,10**; „ბჳსონი ეჳპტით ჭრელებული გექმნეს შენ სარეცელად“ **ეზეკ. 27,7.**

**ბიც-ი** მარილოვანი, მლაშე: „შექმნა ქუეყანაჲ ნაყოფიერი ბიცად“ **ფს. 106,34.**

**ბიცოვან-ი, ბიცოან-ი** «ალდაჭი», მლაშე, უნაყოფო: „დაეშენოს იგი ბიცოანსა ქუეყანასა, მარილოვანსა“ O,—„დაეშენოს ალდაჭსა ქუეყანასა... მარილოანსა“ pb., **იერემ. 17,6**; „მარცუალნი არა დაეთესნიან ქუეყანასა ბიცოვანსა“ **გრ. ნოს.-კაც.- აგებ. 220,12.**

**ბიწ-ი** «ბრძჳლი», ლაქა; ზადი, ნაკლი: „ბიწ ბოროტ არს კაცისათჳს ცილისა სიტყუაჲ“ **ზირ. 20,26**; „ბიწი არა არს შენ თანა“ **ქებ. 4,7**; „ნუ შეამთხუევ ბიწსა დიდებულებასა შენსა“ O,—„ნუ სცემ ბრძჳლსა დიდებასა ზედა შენსა“ pb., **ზირ. 30 (33), 24.** იხ. განბიწება, უბიწო(ვ)ება, უბიწოდ.

**ბიწიანობა** ბიწი: „კითხულ იქმნა მამაჲ პიმენ ბიწიანობისათჳს, თუ რაჲ არს“ **მ. ცხ. 133r.** იხ. ბიწი.

**ბიწიერ-ი** «ბილწი», ლაქიანი, ზადიანი: „შეგინებულნი და ბიწიერნი იშუებენ სიყუარულსა შინა მათსა“ $C^1$,—„შეგინებულნი და ბილწნი იშუებენ საცთურსა შინა მათსა“ Ղ, **II პეტრე 2,13**; „რომელსა ედგას ვერძი უბიწოჲ საარვესა თჳსსა და მან ბიწიერი შეწიროს ღმრთისა“ **მ. სწ. 167,24.** იხ. ბიწი.

**ბიჭ-ი** «ნაბიჭი», ნამცეცი: „ტაბლასა ქუეშე ჭამედ ბიჭისაგან შვილთაჲსა“ DE,—„ტაბლასა ქუეშე ჭამედ ნაბიჭსა ყრმათასა“ C, **მრ. 7,28.** იხ. ნაბიჭი, ნაბიჭევი.

**ბიჯ-ი** ნაბიჯი: „მავალნი გზისანი ბიჯთა მათ ფერჴთაჲსა მიერ ურთიერთას წინამოსწრობით დასდებენ, და რომელი-იგი ფერჴი წინა დადვიან, მეორესა ბიჯსა უკუანით მოაქციიან და კუალად წინაჲ იგი უკუანა ყვიან შეცვალებითა მით მეორისაჲთა, და ესრეთ მივლნიან დასასრულსა გზისა მათისასა“ **H—2251, 314r.** იხ. გარდაბიჯება.

**ბიჯება** ნაბიჯის გადადგმა: „ბიჯებით გარდააბიჯიან“ **I მფ. 5,5.** იხ. ბიჯი.

**ბკუმა** იხ. ბრკუმა.

**ბლარდნა** ხვევა: „მოიჴსნა ძონძი იგი, რომელი ებლარდნა წელთა მისთა“ **ბალ. 122,1,** იხ. მობლარდნა, საბლარდნელი, წარბლარდნა.

**ბმა** «დამტკიცება»; პყრობა; დაბმა; რტყმა: „არა უბნ მათ ძირ“ C,—„არა დამტკიცებულ არიედ ძირნი მისნი“ DE, **მრ. 4,17**; „მუნ ება (ცხენი)“ **Q—240,164**; „არა ცუდად ჴრმალ აბს“ **ჰრომ. 13,4.** იხ. აბმა, აღბმა, ბრალის-ბმა, გამობმა, განბმა, დაბმა, დამობმა, ეზობმული, მიბმა, შებმა, შემობმა, შთაბმა, შიშთვილის-ბმა, ძირდაბმული, წარბმა, წარმობმა.

**ბმემონ-ი** იხ. ბემონი.

**ბნდჳნვა** იხ. მბნდჳნვარე.

**ბნევა** გაფანტვა: „გულის-სიტყუანი ჩემნი იბნევიან“ **მ. ცხ. 200 v.** იხ. აბჯრის-დამაბნეველი, განბნევა, განბნეულება, განმაბნეველი, განმბნეველი, განსაბნეველი, გარდაბნევა, დაბნევა, მიმოგანბნევა, მიმოდაბნევა, მობნევა, შებნევა, შთაბნევა,

**ბნელ-ი** უსინათლო: „რომელი სხდა ბნელსა“ **მთ. 4,16**; „დადვა ბნელი საფარველად მისა“ **ფს. 17,12**; „შევიდეს სახლსა მას ბნელსა“ **თომა მოც. 16,9**; „თავი თჳსი მისცა... შესაყენებელთა ბნელთა“ **არსტ. 62,14**; „ბნელ იყოს თქუენდა მისნობისაგან“ **მიქ. 3,6.** იხ. დაბნელება (-ული), დამაბნელებელი, სიბნელე, შებნელება.

**ბობლან-ი** დაფი, დაირა: „ასული მისი გამოვიდოდა შემთხუევად მისა ბობლნებითა და მძნობრითა“ **მსჯ. 11,34**; „მოიღო ბობლანი და გამოიღო კრებულთა თანა მემღერთა“ **იერემ. 31,4.** იხ. მბობლნარი.

**ბოკელ-ი** ნაზუქი, ზეთიანი პური: „სამინდოჲ შესუარული ზეთითა ბოკელთა თანა“ **ლევიტ. 7,12.**

**[ბოკლება]** იხ. განბოკლება.

**ბოლო** უკანა, უკანასკნელი; კუდი: „იგი იყოს თავ შენ-და, ხოლო შენ იყო მისა ბოლო“ **II შჯ. 28,44**; „იყვნეს თავნი მათნი გამართ და ბოლოები მათი შემართ“ **II ნშტ. 4,4**; „ამის წიგნისა ბოლოს ჩავწერე“ A—**135,428**; „ვერ მოიღონ ერთი ქეცი ბოლოჲსა მისისაჲ“ **იობ 40, 26**; „თევზი... ძრვითა ბოლოჲსა მისისაჲთა განაგებნ სლვა-სა თჳსსა“ **ბ. კეხ.-ექუს. დღ. 110, 26**.

**ბოლოჲთ კერძო** უკანა მხარე: „ბოლოჲთ კერძო ნავისა მის გარდასთხინეს ოთხნი კავნი“ **საქ. მოც. 27,29**; „დაჰგდო იგი მუცელსა მას შიდა ნავისასა ბოლოჲთ კერ-ძო“ Sin.—**6,162r**.

**ბომონ-ი** «ბაგინი», კერპთა ტაძარი; საკურთხეველი: „დააქციენით ბომონნი მათნი“ G,—„ბაგინები მათი დაამჴჳთ“ M, **II შჯ. 12,3**; „რომელი დადგრომილ იყო ბო-მონსა მას შინა არტემისსა“ **ი. მოც. 66,9**; „აღჰმართა ბომონი ბაალისა სახლსა შინა საძაგელებისასა“ **III მფ. 16,32**.

**ბორბალ-ი** (ბორბლისა) «ნიავქარი», გრიგალი, ქარი-შხალი; «მორგუ»: „იყო... ბორბალი ქარისაჲ“ DE,—„იყო ნიავქარი ქარისა დიდისაჲ“ C, **მრ. 4,37**; „იწყო ქროლად მის თანა ქარმან ბორბალმან“ **საქ. მოც. 27, 14**; „დამბრუნებელი ფერჴითა თჳსითა ბორბლისა“ pb.,— „ფერჴითა თჳსითა იქცევნ მორგუთა“ O, **ზირ. 38,32**.

**ბორგა** «ცბა», გაგიჟება, ჭკუაზე შეშლა, შეცთომა: „ეშმაკი არს მის თანა და ბორგის“ C,—„ეშმაკეულ არს და ცბის“ DE, **ი. 10,20**; „ნუ ჰბორგით თქუენცა სიბორგი-ლისა მაგისისა მსგავსად“ **ფლკტ. 148,28**; „არა ვბორგი, მეფეო!“ **ანდ.-ანატ. 199,21**. უწესრიგო მოძრაობა: „მღერად და **ბორგად** აღიძრნეს“ H—**2251,279v**. იხ. აღბორგება, ბორგნეული, განბორგება, სიბორგილი.

**ბორგნეულ-ი** «შეცთომილი», შეშლილი, გაცოფებუ-ლი: „შეცთომილი მოვედ აქა... და ბორგნეულმან მან იწყო ჴმობად“ **მ. ცხ. 150r**; „დამართ ისტუენ, ვითარცა ბორგნეული“ **თეკლა 97,6**. იხ. ბორგა.

**[ბორება]** იხ. განბორება.

**ბორვალ-ი** საცეცხური: „წარიღო ბორვალები იგიცა და წედები იგი ოქროჲსაჲ“ **IV მფ. 25,15**.

**ბორკილ-ი** «საკრველი», ფეხის საკვრელი; «ბრკოლა», ჯაჭვი: „შეკრეს იგი ბორკილითა რვალისაჲთა“ M,— „შეკრეს იგი საკრველებითა რვალისაჲთა“ G, **მსჯ. 16, 21**; „განჰმზადენ ფერჴნი შენნი ბორკილსა მისსა“ **ზირ. 6,25**; „შეკრა იგი ბორკილითა რვალისაჲთა“ **იერემ. 39,7**; „დაამდაბლნეს ბორკილითა (ბრკოლითა Ⴀ) ფერჴნი მისნი“ Ⴂ, **ფს. 104,18**. იხ. ბორკილოსანი, დაბორკი-ლება (-ული), შებორკილება, ჴელ(თ)ბორკილი.

**ბორკილოსან-ი** ბორკილდადებული, შეკრული: „რომელი კრულ არს, სტკივის, და ბორკილოსანი იგრძ-ნობს“ **მ. სწ. 276,17**. იხ. ბორკილი.

**ბორობან-ი, ბურობან-ი** ფოთლებხშირი, ხშირი ტყე, დაბურული: „რტონი ხისანი ბორობანნი“ G,—„რტო-ნი ხისანი ბორობანნი“ pb., **ლევიტ. 23,40**; „აჰმართნეს ძეგლნი... ყოველსა ხესა ქუეშე ბორობანსა“ **IV მფ. 17,10**; „ვითარცა მაღნარნი ბურობანნი“ Fr.,—„ვი-თარცა მაღნარნი ბორობანნი“ M, **რიცხ. 24,6**.

**ბოროტ-ი 1.** «ძჳრი»; «უკეთური», ცუდი, საძაგელი: „რაჲ ბოროტი უქმნიეს ამას?“ DE,—„რაჲ ძჳრ უქმნიეს ამას?“ C, **ლ. 23,22**; „ბოროტნი იგი ბოროტად წარწყმიდ-ნეს“ DE,—„უკეთურნი იგი უკეთურადცა წარწყმიდნეს“ C, **მთ. 21,41**; „რომელი თავისა თჳსისათჳს ბოროტ იყოს, მან სხუასა ვითარ კეთილი უყოს“ **ზირ. 14,5**; „ნუ იქმ ბო-როტსა, რაჲთა არა გეწიოს ძჳრი“ **ზირ. 7,1**; „ბორო-ტად ეშმაკეულ არს“ **მთ. 15,22**. **2.** «უკეთურება», «მედგრობა»; «სიბოროტე», «ძჳრი»; სიავე, სი-ცუდე: „იქმ ჩემდა მომართ ბოროტსა და მბრძავ მე“ M, — „ჰყოფ ჩემ თანა უკეთურებასა წყო-ბის-ყოფითა ჩემ თანა“ G, **მსჯ. 11,27**; „არარას ბო-როტსა ვჰპოვებთ კაცისა ამის თანა“ **საქ. მოც. 23,9**; „ყო-ფით ვყო მათ თანა ბოროტი“ O,—„ვჰყოფ მე მათ თანა მედგრობასა“ G, **მსჯ. 15,3**; „მოწევნულ არს ბორო-ტი მათ ზედა“ M,—„მოწევნულ არს მათ ზედა სიბორო-ტე“ G, **მსჯ. 20,34**; „მიიღე... ეგრევე ბოროტი“ DE,—„მიიღე... ეგრევე ძჳრნი იგი“ C, **ლ. 16,25**; „არს ბოროტი, რომელი ვიხილე მზესა ამას ქუეშე“ **ეკლ. 6,1**. იხ. თუალბოროტი, სახელბოროტი, სიბოროტე, უბო-როტესი.

**ბოროტება ეკლ. 8,9**. იხ. განბოროტება, თუალბოროტება, სახებოროტება, შებოროტება.

**ბოროტის-დადება** «დათრგუნვა», ბოროტის ყოფა: „ზაკუვისა მათისათჳს დასდევ მათთჳს ბოროტი“ Ⴂ,— „ზაკვისა მათისათჳს დასთრგუნენ იგინი“ Ⴀ, **ფს. 72,18**. იხ. დადება.

**ბოროტის-თქუმა** «ძჳრის-სიტყუა»; ძრახვა: „რომელმან ბოროტი თქუას მამისათჳს“ DE,—„რომელი ძჳრს იტ-ყოდის მამისათჳს“ C, **მრ. 7,10**; „რომელმან ბოროტი თქუას მამისათჳს, გინა დედისათჳს, სიკუდილით მოკუდ-დინ“ **გამოსლ. 21,16**. იხ. თქუმა.

**ბოროტის-მეტყუელება** ძვირის-თქმა, ცილის-წამება: „ვის ულირს არა განრისხებაჲ შეწუხებასა ზედა მოყუსისასა და ბოროტის-მეტყუელებასა“ **მ. ცხ. 59v**. იხ. მეტყუელება.

**ბოროტის(ა)-მოქმედ-ი** «ძჳრის-მოქმედი», ავის ჩამდენი: „უკუეთუმცა არა იყო ბოროტის-მოქმედი, არამცა მიგეცით შენ ეგე“ DE,—„არა თუმცა ძჳრის-მოქმედ იყო კაცი იგი, არამცა მიგეცით იგი შენ“ C, **ი. 18,30**; „ბოროტისა-მოქმედსა სულსა არა შევიდეს სიბრძნჱ“ **სიბრძ. სოლ. 1,4**. იხ. მოქმედი.

**ბოროტის-მოძულე** ავის მოძულე: „ბოროტის-მო-ძულე არს იგი“ **მ. ცხ. 259v**. იხ. მოძულე.

**ბოროტის-მყოფელ-ი** მავნებელი, ავის ჩამდენი: „ძჳრი მიაგო ბოროტის-მყოფელსა შენსა“ **მ. ცხ. 304v**. იხ. მყოფელი.

**ბოროტის(ა)-ყოფა** «ძჳრის(ა)-ყოფა», «განბოროტება», «ჭირ(ვ)ება», ბოროტის-ქმნა, ვნება: „დაიმონონ იგი და ბოროტსა (ძჳრს)-უყოფდენ“ **საქ. მოც. 7,6**; „ბო-როტს-უყოფდენ ასურთა“ pb., — „განაბოროტონ ასურ“ G,—„აჭირონ ასურს“ Fr., **რიცხ. 24,24**; „ძლი-ერმან ბოროტი მიყო მე“ M,—„ძლიერმან განმაბო-როტა მე“ G, **რუთ 1,21**; „ბოროტსა უყოფს ერსა

შენსა“ **გამოსლ. 5,23**; „განვიზრახე **ბოროტის-ყოფად** თქუ-ენდა“ **ზაქ. 8,14**; „არა შემძლებელ არს ეგე ბოროტის-ყოფად“ **ფლქტ. 155,14**. იხ. ყოფა.

**ბოროტ(ის)-ჩენა** უკეთურად, ცუდად მიჩნევა: „ბო-როტ-უჩნდა წინაშე ღმრთისა საქმჱ ესე“ **დაბ. 38,10**. იხ. ჩენა.

**ბორტნოან-ი** ბაღი, ბაღჩა: „შეჰგავს მონაზონსა, რაჲთა არა მოცალე იყოს... არცა წყაროებისათჳს კეთილად აღმო-მდინარისა ანუ სამოთხეთათჳს და ბორტნოანთა და ფერად-ფერადთათჳს მხალთა“ **მ. ცხ. 79r**.

**ბორცოვან-ი** ბორცვებიანი ადგილი: „იქცეოდა იგი ბორცოვანსა მას“ **ლიმ. 119,28**. იხ. ბორცუ.

**ბორცუ** გორაკი: „ბორცუნი დამდაბლდენ“ **ლ. 3,5**; „შეკრიბეს ლოდები და აღადგინეს ბორცჳ“ **დაბ. 31,46**. იხ. შებორცუებული.

**ბორჯღლედ-ი** «მარჩბივი», ორკაპი: „მეფე გაისაჲ და-მოჰკიდეს ძელსა ბორჯღლედსა“ M,—„მეფე გაისაჲ და-მოჰკიდა ძელსა ზედა მარჩბივსა“ G, **ისუ ნ. 8,29**.

**ბოსელ-ი** სადგომი პირუტყვთა, გომი: „ბოსლები ცხოვართაჲ უშენოთ აქა საცხოვართა ჩუენთა“ **რიცხ. 32,16**; „გამოგიყვანე შენ ბოსლისა მისგან, სამწყსოთა მათგან ცხოვართაჲსა“ **I ნშტ. 17,7**; „ცხოვარმან, რაჟამს მოეახ-ლის ზამთარი, ფრიად ჭამის... და ზროხაჲ... რაჟამს აგრძ-ნის ბუნებით ჟამი გაზაფხულისაჲ, ყოველნივე ველად მიმართ იხედვედ ბოსლით გამო და ჰნებავნ განსლვაჲ გარე“ **ბ. კეს.-ექუს. დღ. 127,4**.

**ბოსტან-ი** (ბოსტნისა) ბაღი, ყვავილნარი: „რომელ-იგი არს მცველ ბოსტნისა მის სამეუფოჲსაჲ“ **ნეემ. 2,8**; „შეიყვანა ბოსტანსა თჳსსა და დასხნა“ **ანან. ებრ. 42r**; „მზე აღმობრწყინდის მცხინვარებითა თჳსითა სამოთხეთა ზედა და ბოსტანთა, ყუავილი იგი მათი დააჰნვის“ **მ. სწ. 83,32**; „აპოთიკი და ბოსტანი და წისქჳლნი კელრი-სა საურავნი იყვნეს“ **ი.-ე. 43,29**; „პოვა ბოსტანი თჳსი კოლტისაგან ღორთაჲსა განრყუნილ და იავარ-ქმნილ“ **მ. ცხ. 96r**. იხ. მებოსტნე.

**[ბოტ-ი]** იხ. ვაცბოტი.

**[ბოყინება]** იხ. აღმობოყინება.

**ბოცომკალ-ი** წვრილი კალია: „განვიდეს ვითარცა ბო-ცომკალნი“ **ნაუმ 3,17**. იხ. მკალი.

**ბოძ-ი** წილი; საჩუქარი: „მიიღებდეს ბოძსა კაცად-კაცადი მისგან“ **დაბ. 43,34**; „ნიჭითა და ბოძითა განგამდიდრნე“ H—**341,694**.

**[ბოძება]** ჩუქება: „მისცეს... ოქრობეჭედი განძისა ორას ორმეოცდა ოთხისა დრაჰკნისაჲ, ჩიმჩშკისა ბოძებული იოვანესდა“ **ი.-ე. 22,19**. იხ. ბოძი; მიბოძება, ნაბოძვარი.

**ბრალ-ი** «ცოდვა», «შეცოდება», დანაშაული; ბრალ-დება: „რაჲ არს ბრალი ეგე, რომელ იბრალეულეთ წი-ნაშე ისრაჱლისა“ G,—„რაჲ არს ცოდვაჲ ესე, რომელ სცოდეთ წინაშე ღმრთისა“ M, **ისუ ნ. 22,16**; „მოჰგუაროს ბრალისა მისისათჳს... ვერძი ბრალისაჲ“ G,—„შეწი-როს უფალსა შეცოდებისა მისთჳს... ვერძი შეცოდე-ბისაჲ“ pb. **ლევიტ. 19,21**; „ბრალისა მისთჳს შეწიროს ღმრთისა ვერძი“ **ლევიტ. 6,6**; „რომელსა თანა არცა ერთსა ბრალსა ვჰპოებ“ **ანან. 199,11**; „არას ვპოებ ბრალსა კაცი-სა ამის თანა“ **ლ. 23,4**; „მძიმესა ბრალსა დასდებდეს“ **საქ. მოც. 25,7**; „მრავალი ბრალი აღუწერიეს შენთჳს“ **ფლქტ. 136,12**. **რომლისა ბრალისათჳს** რისთვის: „რომლისა ბრალისათჳს მიეცნეს მამანი ჩუენნი ბაბილონელთა მახჳლსა?“ **ივდ. 8,18**.

**ბრალება, ბრალობა** «ცთომა», «შეცოდება», დადანა-შაულება, ბრალდება; «ლალვა»: „არა ბრალი ბრა-ლაა შენაჩუენებისაგან?“ G,—„არა... ცთომით სცთა შე-საჩუენებელისა მისგან“ M, **ისუ ნ. 22,20**; „უყუნ სცეს, ვის-იგი უბრალა“ G, —„მისცეს, ვის-იგი შესცოდა“ pb., **რიცხ. 5,7**; „განკითხვადმდე ნუ აბრალებ კაცსა“ **ზირ. 11,7**; „აბრალებდეს კაცი თჳთ თავსა თჳსსა“ **იობ 33, 27**; „აბრალებს მათ და ეტყჳს“ **ჰებრ. 8,8**; „აბრა-ლებდედ ურთიერთას“ **საქ. მოც. 19,38**; „რომელი აბ-რალებდეს სხუათა, ჯერ-არს მისა, რაჲთა არა იყოს იგი ბრალეულ“ **მ. სწ. 272,30**; „უკუეთუ შეგემთხჳოს შენ საქმჱ საძნაური, ნუ აბრალობ კაცთა“ **მ. სწ. 158,26**. „იწყო **ბრალობად** მისა“ DE,—„იწყო მისა ლალვად“ C, **მრ. 8,32**; „უტეობთ **ბრალობასა** თავთა ჩუენთასა“ **მ. ცხ. 49r**. იხ. მაბრალობელი, ნაბრალები, საბრალობელი, უბ-რალოება.

**ბრალეულ-ი** «გარდამავალი», დამნაშავე, დამზარალე-ბელი, ბრალდებული, განსაკითხავი: „ბრალეუ-ლად შევჰრაცხენ ყოველნი ცოდვილნი ქუეყანისანი“ C̃,—„გარდამავალად შევჰრაცხენ ყოველნი ცოდვილნი ქუე-ყანისანი“ Ꞇ, **ფს. 118,119**; „ბრალეულთა განუტევებდ (განუტევებდით O)“ I, **დან. 13,53**.

**ბრალეულება** «ცოდვა», დანაშაულის ჩადენა: „რაჲ არს ბრალი ეგე, რომელ იბრალეულეთ წინაშე ღმრ-თისა“ G, — „რაჲ არს ცოდვაჲ ესე, რომელ სცოდეთ წინაშე ღმრთისა“ M, **ისუ ნ. 22,16**.

**ბრალეულ-ყოფა** დამნაშავედ მიჩნევა, დასჯა: „სისხლ-სა მას უბრალოსა ბრალეულ-ჰყოფდეს“ **ფს. 93,21**. იხ. ყოფა.

**ბრალის-ბმა** დანაშაულის ქონება, შეცოდება: „უკუე-თუმცა ბრმა იყვენით, არამცა ბრალ-გება“ C,—„უკუე-თუმცა ბრმანი იყვენით, ცოდვაჲმცა არა გაქუნდა“ DE, **ი. 9,41**. იხ. ბმა.

**ბრალის-დადება** ბრალდება: „მტყუვრად გამოაჩინნა, რო-მელთა-იგი ბრალი დასდვეს მას“ **სიბრძ. სოლ. 10,14**. იხ. დადება.

**ბრალის-ქმნა** «ცოდვა», დანაშაულის ჩადენა: „ბრა-ლი ქმნას სულმან მან“ G,—„სცოდოს სულმან მან“ pb., **რიცხ. 5,7**; „რომლისათჳს-იგი ბრალი ქმნა“ O,—„რომლისათჳს ცოდა“ G, **ლევიტ. 5,15**. იხ. ქმნა.

**ბრალობა** იხ. ბრალება.

**ბრანგუ** «დათუ», გარეული მძოველი ცხოველი, ნა-დირი, ferus: „ბრანგუმან მძჳნვარემან მოძოვა იგი“ **ფს. 79,14**; „მიჴსნა მე... ჴელისაგან ბრანგჳსა“ pb.,—„...ჴელთაგან დათჳსათა“ I, **I მფ. 17,37**.

**ბრატნვა** იხ. შებრატნვა.

**ბრაწ-ი** styrax: „იაკობ მოიღო კუერთხი ბრაწისაჲ და ნიგუზისაჲ“ **დაბ. 30,37**.

**[ბრგუნვა]** ბლუობა. **ბრგუნ(ვ)ილ-ი** ბლუ, ცუდად მოლაპარაკე, «ძლით მზრახველი»: „ენათა ბრგუნვილთა ადრე ისწაონ სიტყუაჲ მშჳდობისაჲ“ **ეს. 32,4**; „განემარტოს ენაჲ ბრგუნილი“ O,—„ცხად იყოს ენაჲ ძლით-მზრახველი“ pb., **ეს. 35,6.** იხ. ბრკუ; ენაბრგუნვილი.

**ბრდღუენა** ღმუილი, ყვირილი, «ზახილი», ღრიალი, მრისხანება, გლეჯა: „ვითარცა ლომი იბრდღუენდეს“ G, **რიცხ. 23,24**; „მის ზედა იბრდღუენდეს ლომნი“ G,—„მის ზედა იზახდეს ლომნი“ pb., **იერემ. 2,15**; „ლომი იბრდღუენნ და ზედა მიუვალნ“ **მრთ. A. ანტ. დ. 23v**; „კბილ-ღრჭენით იბრდღუენდიან მის ზედა“ **H—341, 687**; „ხოლო მან განიწყო გული და იბრდღუენდა მისთჳს“ **ზუზ. IV, 29**; „ვითარცა კაცის-მოძულე მჴეცი, რაჟამს შეეყენის მახესა, იბრდღუენნ მახეთა მათ ზედა“ **ბ. კეს.-ექუს. დღ. 135,3.** „მეფისა თქუმაჲ მსგავს არს **ბრდღუენასა** ლომისასა“ **იგ. სოლ. 19,12.** იხ. მბრდღჳნვარე, ნაბრდღუენი.

**ბრიად** მთლად: „ბრიად სპეტაკ არს“ **ფიზ. VI, 5.**

**ბრინვა** «ძიება», ხელის ფათურით სიარული: „ვითარცა თუალითა ბრმანი, ეგრე ბრინვიდენ იგინი“ **ეს. 59,10.**

**ბრინჯ-ი** celtis australis ან celtis caucasica, აკაკის ხე: „მუნ დგა ხჱ შუენიერი ბრინჯისაჲ“ **ქ. ცხ. 86,1.**

**ბრკიალება** ელვარება: „ბრკიალებაჲ მახჳლისაჲ“ **ნაუმ 3,3.** შდრ. ბრკინება (-ული).

**[ბრკინება]** ელვარება: „რაჟამს გამოიღიან ცეცხლისა მისგან ამინატონი, ვითარცა წყლისაგან ბრკინებული“ **მრთ. A, ბ. კეს.-მარხვ. 53v.** შდრ. ბრკიალება.

**ბრკოლა** «ბრკომა», «ბორკილი», საფრხე, საკვრელი: „იჴსენ... ფერჴნი ჩემნი ბრკოლისაგან“ Ⴂ,—„იჴსენ... ფერჴნი ჩემნი ბრკომისაგან“ Ⴀ, **ფს. 55,14**; „დაამდაბლნეს ბრკოლითა (ბორკილითა Ⴂ) ფერჴნი მისნი“ **ფს. 104,18**; „კელობად იწყო დავით და ბრკოლად (ბრკომად M)“ O, **I მფ. 17,39.**

**ბრკოლება** ფერხება, ყენება: „ნუ მაბრკოლებთ მე, რამეთუ უფალმან წარმიმართა გზაჲ ჩემი“ **დაბ. 24,56**; „მაბრკოლებენ წარმართთა მიმართ სიტყუად“ **I თეს. 2,16.** იხ. ბრკოლა, დაბრკოლება, დამაბრკოლებელი, დასაბრკოლებელი, დაუბრკოლებელი, შებრკოლება.

**ბრკომა** «ბრკოლა», საფრხე: „იჴსენ... ფერჴნი ჩემნი ბრკომისაგან (ბრკოლისაგან Ⴂ)“ Ⴀ, **ფს. 55,14.** შდრ. ბრკოლა.

**ბრკუ** ენაგაუმართავი, ბლუ: „უკუეთუ პირველ ბრკუ არნ ენითა, მიეცის მადლი აღებასა პირისასა“ **ბალ. 74,31.** იხ. [ბრგუნვა] ბრგუნ(ვ)ილი.

**ბრკუმა** «ფერჴისა წარცემა», «დაბრკოლება», წაბორძიკება, ხელის შეშლა, წაცთენა; მოტყუება: „უკუეთუ ვინმე ვიდოდის დღისი, არა უბრკუმეს“ C,—„უკუეთუ ვინმე ვიდოდის დღესა, არა წარჰსცეს ფერჴი“ **DE, ი. 11,9**; „უბრკუმეს ღათუ მართალსა, არავე დაეცეს“ **ფს. 36,24**; „უმჯობეს არს შენდა, რაჲთა გიბრკუმეს ფერჴთა და დაეცე ქუეყანასა, ვიდრე არა ბრკუმაჲ ენისაჲ, რამეთუ რომელი დაეცის ქუეყანასა, წყლულებაჲ შეამთხჳის გუამსა, ხოლო რომელსა უბრკუმეს ენითა, მან წარწყმიდოს სულნი ჴორცთა თანა საუკუნოდ“ **ბალ. 9,6**; „მაშინ ებრკუმა მას და მყის წარჴდა ყოველი მონაგები მისი“ **ლიმ. 77,15**; „ნეტარ არს კაცი, რომელსა არა უბრკუმა ენითა თჳსითა“ O,—„ნეტარ არს კაცი, რომელი არა დაბრკოლდეს პირითა თჳსითა“ pb., **ზირ. 14,1**; „უბრკუმის კაცმან ღმერთსა“ **მალ. 3,8**; „შჯობს **ბრკუმაჲ** ფერჴითა, ვიდრელა არა ენითა“ **ზირ. 20,20.** შდრ. ბრკოლა, ბრკომა, შებრკუმობა.

**ბრმა** უსინათლო: „იხილა კაცი ერთი, ბრმაჲ შობითგანი“ **ი. 9,1**; „ბრმაჲ ვინმე ჯდა გზასა ზედა მთხოველად“ **ლ. 18,35**; „აღუხილნეს ღმერთთა თუალნი ბრმათანი“ **ფლკტ. 188,27**; „ვერ შემძლებელ არს ბრმაჲ გამორჩევად ფერებისა ერთიერთისაგან“ **მ. სწ. 193,28.**

**ბრმობა** დაბრმავება: „და თუ გიბრმენ (თუალნი)“ **ფიზ. I, 22**; „აბრმო ქეკაპოს“ **ქ. ცხ. 19,11.** იხ. დაბრმობა, სიბრმე.

**ბროლ-ი** «კურასტანი», crystallus: „ვითარცა ხილვაჲ ბ̄როლისაჲ (ბლორისაჲ O) გარდამატებულ ფრთეთა მათთა ზედა კერძო“ I, **ეზეკ. 1,22**; „ქვაჲ ბროლი, რომელ არს ფრიად ყინელებისაგან წყლისა ქუეყანისაჲსა“ **ბ. კეს.-ექუს. დღ. 44,1**; „ბჭენი შენნი—ქვანი ბროლისანი“ O,—„ბჭენი შენნი—ფიცრეულითა კურასტანითა“ I, **ეს. 54,12.**

**ბროწეულ-ი** malum punicum: „ვითარცა ნაქურცენი ბროწეულისაჲ (მროწეულისაჲ O) საკეთენი შენნი“ M, **ქებ. 6,6**; „გამოართუა ბერსა მალაკი, რომელსა შინა იდვა ჩამიჩი და ბროწეული“ **მ. ცხ. 307v**; „არცა ლეღუნი... არცა ბროწეულნი, არცა წყალი არს სასუმლად“ **რიცხ. 20,5.**

**ბროწეულ-ი, მროწეულ-ი, მრეწეულ-ი** Punica granatum: „ვითარცა ყუავილი ბროწეულისა წყალთა ზედა დანერგული“ **ეზეკ. 19,10**; „ჯდა... ხესა ქუეშე მროწეულსა“ **I მფ. 14,2**; „კანკელი, მროწეულები სუეტისთავსა ზედა გარემოჲს“ **იერემ. 52,22.**

**ბროწეულოვან-ი** ბროწეულებით დაფარული ადგილი: „ქუეყანასა... ვენაჴოვანსა და ლეღოვანსა და ბროწეულოვანსა“ M, **II შჯ. 8,8.**

**ბრპენ-ი** «ტყჳვი», plumbum: „მოაკლდა ბრპენი, ცუდად ჰქედს ვეცხლის-მჭედელი“ **იერემ. 6,29**; „ბრპენისა ოდენ რაჲ-მე დამძიმდის?“ O,—„უფროჲს ტყჳვისა რაჲ მძიმე იყოფის?“ pb. **ზირ. 22,17**; „მე დავამძიმენ ცოდვანი ჩემნი უმძიმეს ბრპენისა“ **მ. სწ. 248,22**; „ჰპოვო ფიცარი ბრპენისაჲ“ **მსკ. 58,4.**

**ბრუ**: „ბრუჲ დაესხმინ თავს“ **A 92,270.** იხ. განბრუება.

**ბრუქცეულება** თავის ტკივილი, ბრუს ხვევა: „ვითარცა მთრვალობამან და ბრუქცეულებამან ვინმე შეიპყრის“ **ოქრ.-მარხ. და იონ. 104,16.** იხ. ქცეულება.

**ბრყჳლ-ი** ბლაგვი, სუსტი: „(იყო) ბრყჳლ თუალითა სიბერისაგან თჳსისა“ **III მფ. 14,4.** იხ. დაბრყჳლება, სიბრყჳლე.

**ბრძამლ-ი** convolvulus: „ვითარცა ბრძამლი მოხუეული, შეიჭამოს“ **ნაუმ 1,10.**

**ბრძანება** «განწესება», «მივლინება»; «მიწესა», თქმა; დათქმა; შერისხვა: „ვითარცა უბრძანა უფალმან“ M,—„ვითარცა განუწესა უფალმან“ G, **ისუ ნ. 24,31**; „მიბრძანე ჩუენ ღორებსა იმას, რაჲთა მათა შევიდეთ“ DE,—„მიგუავლინენ ჩუენ ღორებსა იმას, რაჲთა შევიდეთ მათა“ C, **მრ. 5,12**; „ღრუბელთა უბრძანო და არა წჳმონ“ **ეს. 5,6**; „აწ არა ვითარ უფალმან გიბრძანე, არამედ ვითარცა მეგობარი გევედრები შენ ვედრებით“ **მ. სწ. 34,8**; „სადაცა-იგი უბრძანა მათ იესუ“ **მთ. 28, 16**; „სულთაცა არაწმიდათა უბრძანებს“ **მრ. 1,27**; „უბრძანა ისო“ M,—„მიუწესა იისუმან“ G, **ისუ ნ. 8,29.**

**ბრძანება** მცნება, სიტყვა, თქმული; საზღვარი: „დაასრულა იესუ ბრძანებაჲ“ **მთ. 11,1**; „ბრძანებაჲ გამოჴდა მეფისა მისგან“ **რიფს. 168,10**; „ვერ გარდაჰჴდის ბრძანებასა მისსა“ **I ეზრა 4,3**; „ბრძანებაჲ სიტყჳსა უფლისაჲ ისრაჱლისა მიმართ“ **მალ. 1,1**; „ესე არს ბრძანებაჲ კაცის-მკლველისაჲ, რომელიცა შეივლტოდის მუნ“ G, **II შჯ. 19,4.**

**ბრძანებულ-ი** ნაბრძანები: „ბრძანებულ ვართ მათდაცა შეურაცხ-ყოფად“ **მ. ცხ. 46v.** იხ. მბრძანებელი, საბრძანებელი, უბრძანებლად.

**ბრძენ-ი** «გონიერი», «მეცნიერი», ჭკვიანი; მცოდნე: „სარწმუნოჲ იგი მონაჲ და ბრძენი“ DE,—„სარწმუნოჲ იგი მონაჲ და გონიერი“ C, **მთ. 7,24**; „ბრძენთა და უგუნურთა თანამდებ ვარ“ **ჰრომ. 1,14**; „არა განისწავლოს კაცი, რომელი არა იყოს ბრძენ“ **ზირ. 21,13**; „ყოველივე ბრძენი იქმნ მეცნიერებით“ **იგ. ხოლ. 12,16**; „ვითარცა ბრძენმან მკურნალმან შეუხჳა წყლული იგი სულისაჲ“ **მ. ცხ. 261v**; „არავინ არიან თქუენებრ ბრძენ“ A,—„არავინ არს თქუენებრ მეცნიერ“ B, **სბსტ. 127, 11-14.** იხ. ბრძნულება, სიბრძნე, უბრძნესი.

**ბრძმედ-ი, ბრძმეთ-ი** ქურა, «საჭმილი», სადნობელი: „ბრძმედთა გამოცადნიან პირნი მახჳლთანი წდობითა“ **ზირ. 34,31**; „ვითარცა გამოიცადების ბრძმედსა შინა ვეცხლი და ოქროჲ“ O,—„ვითარცა გამოიცადების ოქროჲ და ვეცხლი საჭმილსა შინა“ pb., **იგ. ხოლ. 17,3**; „ვითარცა გამოდნის ვეცხლი შორის ბრძმეთთა“ **ეზეკ. 22,22**; „რომელნი გამოიყვანენ... შოვა ბრძმეთისა მისგან რკინისა განმადნობელისა“ **III მფ. 8,51**; „საზომით ჰბერავნ (ვეცხლის-მჭედელი) ბრძმედსა მას“ **მ. სწ. 309, 37.**

**ბრძნობა** გონიერად თქმა; შეცნობა: „ნუცა ჰბრძნობ უმეტჱს, რაჲთა არა მისდრკე“ **ეკლ. 7,17**; „რაჲ უყო დავიწყებასა, რომელი ტყუე ჰყოფს გონებასა ჩემსა და არა უტევებს **ბრძნობად**“ **მ. ცხ. 26r.** იხ. განბრძნობა.

**ბრძნულება** ფილოსოფოსობა: „რომელსა უყუარდეს სწავლაჲ, უყუარს მას ბრძნულებაჲ (მეცნიერებაჲ O)“ pb., **იგ. ხოლ. 12,1.** იხ. ბრძენი.

**ბრძოლა** «წყობის-ყოფა», «ბრძოლის-ყოფა», «განწყობა», «ლალვა», «თანაბრძოლა»; შეჭიდება, შერკინება: „წარვიდა... ბრძოლად მათა“ M,—„წარვლო... წყობის-ყოფად მათდამი“ G, **მსჯ. 11,32**; „რაჲთამცა ჰბრძოდეს მათ“ M,—„რაჲთა ბრძოლა-უყონ მათ“ G, **ისუ ნ. 22,12**; „ჰბრძოდა ძეთა ეფრემისთა“ M,—„განეწყო ეფრემსა“ G, **მსჯ. 12,4**; „ვჰბრძოდით ქანანელსა მას“ M,—„წყობა-ვყოთ ქანანელისა მიმართ“ G, **მსჯ. 1,3**; „ნუ მბრძოლი ებრძოდა“ G,—„ლალვით ნუ ჰლალვიდა“ M, **მსჯ. 11,25**; „უფალი, ღმერთი თქუენი, იგი თავადი ჰბრძოდა თქუენ წილ“ M,—„უფალი, ღმერთი ჩუენი ესე, გუეთანამბრძოლა ჩუენ“ G, **ისუ ნ. 23,10**; „იგინი მბრძვანედ მე“ Ⴀ,—„იგინი მბრძოდეს მე“ Ⴂ **ფს. 119,7**; „გბრძოდიან შენ და ვერ გძლონ“ **იერემ. 1,19**; „ჰბრძავნ ვეშაპსა მას“ **ფიზ. XXIX, 9**; „მეფე იგი ჰბრძოდა წმიდასა მას“ **რიფს. 173,25.**

**ბრძოლა** «წყობა», «ღუაწლი», ომი, ჩხუბი: „ჰამბავნი ბრძოლათანი“ DE,—„ჴმაჲ წყობათაჲ“ C, **მთ. 24,6**; „ბრძოლასა შევედით დიდსა“ A,—„ღუაწლსა შინა ვიყვენით“ B, **სბსტ. 129,20**; „სადაცა არნ ბრძოლაჲ, მუნცა არნ პატივი, და სადაცა ღუაწლი — მუნცა გჳრგჳნი“ **მ. სწ. 12,34**; «ჟამი არს ბრძოლისაჲ და ჟამი მშჳდობისაჲ“ **ეკლ. 3,8**; „ვითარცა ერი... განწყობილი ბრძოლად“ **იოვ. 2,5**; „შეჰდეს ორნივე ბრძოლად“ **ესთ. 1,6. თავის-თავ ბრძოლა** შერკინება: „სთხოვა თავის-თავ ბრძოლა“ **ქ. ცხ. 51,6.**

**ბრძოლილ-ი** ნაბრძოლები, რომელსაც ებრძოდნენ: „წარვიდა ბერისა ვისამე ძმაჲ, ბრძოლილი სიძვითა“ **მ. ცხ. 157v.** იხ. გულის-მბრძოლი, თანამბრძოლება/თანამბრძოლობა, მბრძოლი, მებრძოლი, საბრძოლი, უბრძოლი.

**ბრძოლის-მოქმედ-ი** «მბრძოლი»: „მოვიდა იისუ და ყოველი ერი ბრძოლის-მოქმედი“ G,—„მოვიდა ისო და ყოველი ერი მბრძოლი მათ ზედა“ M, **ისუ ნ. 11,7.** იხ. მოქმედი.

**ბრძოლის-ყოფა** «ბრძოლის-ცემა», «ბრძოლა», შებრძოლება: „ბრძოლის-ყოფად მისდამი“ G,—„ბრძოლაჲ სცეს მას“ M, **მსჯ. 1,1**; „ბრძოლა-ყვეს თქუენდამი“ G,—„გბრძოდეს თქუენ“ M, **ისუ ნ. 24,11**; „ბრძოლის ყოფად იუდაჲს მიმართ“ G, — „ბრძოლად იუდაჲსსა“ M, **მსჯ. 10,9.** იხ. ყოფა.

**ბრძოლის-ცემა** «ბრძოლის-ყოფა», შებრძოლება: „ბრძოლაჲ-სცეს მას“ M,—„ბრძოლის-ყოფად მისდამი“ G **მსჯ. 1,1**; „ბრძოლა-სცემდა მონასა მას ღმრთისასა“ **ლონგ. 191,29.** იხ. ცემა.

**ბრძჳლ-ი** «ბიწი», «ნაბრძჳლი/ნაბრძჳრი», იარის ნაკვალევი: „ბრძჳლი სპეტაკი ტყავსა შინა“ G, **ლევიტ. 13,10**; „მცირედითა საკურნებელითა განიკურნები, ვიდრემდის ყოლადვე არა იპოოს შენ თანა ბრძჳლი წყლულებისაჲ“ **მ. სწ. 108,30**; „ნუ სცემ ბრძჳლსა დიდებასა ზედა შენსა“ pb.,—„ნუ შეამთხუევ ბიწსა დიდებულებასა შენსა“ O, **ზირ. 30(33), 24**; „უკუეთუ იყოს... ბრძჳლი ნიშნოვნობისაჲ“ G,—„უკუეთუ იყოს... ნაბრძჳლი ნიში“ pb., **ლევიტ. 13,2.** იხ. უბრძჳლება, უბრძოლჳლი, შებრძჳლება.

**ბრწამლ-ი** «მროწეული», salix: „შეჭამა მახჳლმან ბრწამლი შენი“ G,—„შეჭამა მახჳლმან მროწეული შენი“ I, **იერემ. 46,14**; „(ვპოვე) ქოჩი ერთი ბრწამლი მაყულისა... იგი შევქენ (საყოფელად) ჩემისა“ **ქ. ცხ. 88,1.**

**ბრწკალ-ი** (ბრწკლისა) ჯვარედი დასადგამი ფეშხუმზე:

„მისცეს... ორნი ბარძიმნი... და ფეშხუემი კოვზითურთ და ბრწკლით“ **ი.-ე. 22,25.**

**ბრწყინვა** ელვარება, ნათება, ამოსვლა მნათობისა: „ბრწყინვენ სოფელსა შინა ვითარცა მთიებნი“ **სბსტ. 143,20**; „ეგრე ბრწყინევდინ ნათელი თქუენი წინაშე კაცისა“ **მთ. 5,16.** იხ. აღმობრწყინება, მ)ბრწყინვალე, (მ)ბრწყინვალება, გამობრწყინ(ვ)ება, განბრწყინება, მობრწყინვალე.

**ბრწყინვალე, მბრწყინვალე** «ელვარე», ნათელი: „ორ კაც გამოჩნდეს სამოსლითა ბრწყინვალითა“ C,—„ორ კაც ზედა მოადგეს მათ სამოსლითა ელვარითა“ DE, **ლ. 24,4**; „მსგავს არიან იგინი ბრწყინვალეთა ვარსკულავთა ცათასა“ **ფლქტ. 143,35**; „იპოოს მუნ წმიდითა და ბრწყინვალითა სამოსლითა“ **ფლპ. მოც. 8,8**; „მკლავნი და წჳვნი მისნი, ვითარცა რვალი ბრწყინვალე“ **დან. 10,6**; „სამოსელი მისი იქმნა მბრწყინვალე“ DE, **მრ. 9,3**; „შავი იგი იქმნის მბრწყინვალე“ **მრთ.** A, **კირ. იერ.-მარტჳლ. 165**; „მცნებანი უვლისანი მბრწყინვალე არიან“ **ფს. 18,9.** იხ. უბრწყინვალესი, უმბრწყინვალესი.

**ბრწყინვალედ** «სრულიად»; ნათლად, წმინდად: „ჰხედვიდა ბრწყინვალედ ყოველთა“ DE, —„იხედვიდა სრულიად ყოველსა“ C, **მრ. 8,25**; „იხარებდა მარადის ბრწყინვალედ“ C, **ლ. 16,19.**

**ბრწყინვალება, მბრწყინვალება** «ბზინვა», ნათელი, სინათლე, სხივი: „უკუეთუ ადგილობანსა თჳსსა ეგოს ბრწყინვალებაჲ იგი და არა განეზაოს“ pb.,—„უკუეთუ ადგილსა მისსა ეგოს ბზინვაჲ იგი და არა განეფინოს“ G **ლევიტ. 13,28**; „ბრწყინვალებაჲ მისი, ვითარცა ნათელი“ **ამბაკ. 3,4**; „გულისხმის-მყოფელნი იგი გამობრწყინდენ, ვითარცა ბრწყინვალებაჲ სამყაროჲსაჲ“ **დან. 12,3**; „გატეფ ბრწყინვალებასა მას მზის-თუალისასა“ **ფლქტ. 144,30**; „რაჟამს იხილეს მათ ბრწყინვალებაჲ იგი ცეცხლისაჲ“ **თეკლა 116,19.**

**ბრჭალ-ი** (ბრჭლისა) ქუსლი, ტერფი; თათი, მუჭი: „აღიღო ჩემ ზედა ბრჭალი მისი“ **ი. 13,18**; „ჴელი მისი მოხუეულ იყო ბრჭალსა ესავისსა“ **დაბ. 25,26**; „დატკებნეს იგინი ბრჭალმან ჩემმან“ **მსჯ. 5,22**; „ბრჭალითგან ფერჴისაჲთ ვიდრე თავადმდე“ **II მფ. 14,25**; „რომელსა უპყრიეს ყოველი ქუეყანაჲ ბრჭლითა“ **მრთ.** D, **კ. იერ.-აღდგომ. 114.**

**ბრჭალამდის-ი, ბრჭლადმდის-ი** გრძელი ტანსაცმელი ფეხებამდის: „განეწესნეს მღდელნი იგი და ეცუა მათ ბრჭალამდისი (ბრჭლადმდისი I) იგი ნოვაგითა და ნესტჳთურთ“ O, **I ეზრა 5,59.**

**[ბრჯგუვლება]** იხ. დაბრჯგუვლება.

**ბტულ-ი** ნაყოფი: „შენდა შეკრებად არს ბტული ესე ძლევისაჲ“ **ანდ.-ანატ. 210,20.**

**ბუ** იხ. ბუვი.

**ბუგრიან-ი** «ბილწი»: „უკუეთუ შუეს ძე ბუგრიანი, დამთხეველი სისხლისა“ pb.,—„უკუეთუ შვეს მან ძჱ ბილწი, დამთხეველი სისხლისაჲ“ O, **ეზეკ. 18,10.**

**ბუდე** სათავსი ფრინველისა, ნადირისა, რკოსი, მარცვლისა, თვალისა, «გუამი», საწნორისა და სხ.: „რომელი აღფრინდის ბუდეთაგან“ **იგ. ხოლ. 27,8**; „გურიტმან ბუდესა დაისხნა მართუენი თჳსნი“ **ოქრ.-გურიტ. 225,25**; „ამოვიტაცო ჴელის-საპყრო(ელ)ი ჩემი ბუდისაგან მისისა (გუამისაგან მისისა O)“ G **ეზეკ. 21,3**; „ორბისა არცა სადგური არნ, არცა ბუდე“ **ფიზ. XXII, 22**; „იქმნიან კლდესა შინა ბუდენი თჳსნი“ **იგ. ხოლ. 30,26**; „ვითა რკოჲ, რაჟამს გამოვარდის ბუდისაგან“ **ეს. 6,13**; „მოიღის... საზრდელი და განუყვის იგი ღერსა მას და ქერქსა მისსა და იფქლსა და ბუდესა იფქლისასა და ფხასა“ **ბ. კეს.-ექუს დღ. 66,26**; „თუალნი მათნი წამოსცჳვენ ბუდეთაგან“ **ზაქ. 14,12**; „შთაკრიბეს... ყოველი ცოდვაჲ ავაზაკისაჲ მის ერთკერძოსა მას ბუდესა საწნორისასა და დასძლია ცალიერსა მას“ **მ. სწ. 295,21.** იხ. დაბუდება, მბუდებელი, ორბუდე.

**ბუვ-ი, ბუ** Ulula, noctua: „ვიყავ მე, ვითარცა ბუვი (ბუჲ ℸ) ნატამალსა“ **Ꞇ, ფს. 101,7**; „მსგავს არიან თუალნი ბუვისანი თუალთა მათთა, რომელთა-იგი მოუცალებიეს ამაოჲსა ფილოსოფოსობისათჳს“ **ბ. კეს.-ექუს. დღ. 118,23.**

**ბუვილ-ი** იხ. მბუვარე.

**ბუზ-ი, ბუზუ-ი** Bruchus, species locústarum: „არა შჭამოთ ბუზი და მსგავსი მისი“ O,—„არა შჭამნეთ ბუზჳ და მსგავსნი მისნი“ G, **ლევიტ. 11,22**; „ნეშტი იგი მკალისაჲ შეჭამა ბუზმან“ **იოვ. 1,4**; „მოჭდა მკალი და ბუზი“ **ფს. 104,34.**

**ბუკიოტ-ი** «კოიტი», ბუს მსგავსი ფრინველი, Charadrius: „არა შჭამოთ... ბუკიოტი და მსგავსი მისი“ O,—„არა შჭამნეთ... კოიტი და მსგავსნი მისნი“ G, **ლევიტ. 11,19.**

**[ბულქუება]** იხ. აღბულქუება (-ული).

**ბუმბერეზ-ი** ძლიერი, ახოვანი, ბუმბერაზი, ორთამბრძოლი: „ყოველთა დღეთა იბრძოდიან ბუმბერეზნი“ **ქ. ცხ. 58,4**; „ვახტანგ მეფემან მოკლა ბუმბერეზი თოთხმეტი“ **ქ. ცხ. 172,5.**

**ბუნ-ი** ტარი, წვერი: „ბუნი ჰორლისა მისისაჲ ექუსასი საწნორი“ **I მფ. 17,7**; „მიყო ბუნი ჰორლისა თჳსისაჲ, დააწო გოლსა მას თაფლისასა“ **I მფ. 14,27**; „ბუნი ჰორლისა მისისაჲ იყო ვითარცა ლვილი ქსლისაჲ“ **II მფ. 21,19.**

**ბუნ-ი** ნამდვილი, მკჳდრი: „წარვიდეს... ბუნსა თჳსსა სამკჳდრებელსა საზეპუროსა სოფელსა“ **ხჰკ. 83,11.**

**ბუნაგ-ი** «მონაგები», «ვანი», სახლეული: „უშენოთ... ქალაქები ბუნაგებისა ჩუენისათჳს“ G,—„აღვაშენოთ... ქალაქები მონაგებისა ჩუენისათჳს“ pb., **რიცხ. 32,16**; „უშენენით თქუენ თქუენდად ქალაქნი ბუნაგსა თქუენსა“ G,—„იშენეთ თქუენ ქალაქები ვანისა თქუენისათჳს“ pb., **რიცხ. 32,24.** იხ. დაბუნაგება.

**ბუნება** ნატურა, თჳსება, აგებულება: „სიმრუდე კირჩხიბისაჲ ბუნებით არს, ხოლო სიმრუდე შენი ნებითა შენითა არს“ **მ. სწ. 148,10**; „სიყუარულსა ბუნებით აქუს ურცხჳნელობაჲ“ A—**35, 164r**; „ბუნებით კაცნი ვართ“ **მსკ. 85,1**; „ბუნებამან ჩუეულებისამან გაიძულოს შენ ლოცვად“ **მ. სწ. 159,26**; „დედაკაცი ვარ უძლური ბუნებითა“ **მ. ცხ. 384r**; „არა იხილა ბუნებაჲ დედათაჲ ყოლადვე“ **ლიმ. 120,10.**

**ბუნება** სამკვიდრებელი: „სოფელი... ჩუენი ესე არშაკთაჲ... ბუნებაჲ ჩუენი არს“ **რიფს. 176,21.**

**ბუნებით** დასაბამიდან: „ჰმონებდით მათ, რომელნი-იგი არა იყვნეს ბუნებით ღმერთ“ **გალატ. 4,8.**

**ბუნებით-ი** ნამდვილი, მკვიდრი, ბუნებრივი: „ბუნებითთა მათ რტოთა არა ჰრიდა“ **ჰრომ. 11,22**; „რომელი-იგი ბუნებითი ცოლი არს და შვილნი, იგინიცა ესრევე მოვაქცინე შენსა შჯულსა“ **შუშ. I, 27**; „აქუს ჴორცთა ბუნებითი აღძრვაჲ“ **მ. ცხ. 129r**; „პირი (მათი არს) შორს ბუნებითისა მის ფერისაგან“ H—**2251, 282v**. იხ. ბუნება.

**ბუნებრივ-ი** ჩვეულებრივი: „მიუგო სიმდაბლითა ბუნებრივითა“ **მ. სწ. 169,39.** იხ. ბუნება.

**ბურდნა** სჯა: „ესმა ყრმასა მას ბურდნაჲ რაჲმე მენავეთაჲ, რომელსა-იგი თჳსაგან განიზრახვიდეს“ **მ. ცხ. 52r.**

**ბურვა** ფარვა, ხურვა: „ერთი ოდენ ფსიათი აქუნდა, ნახევარი ეგო ქუეშეთ და ნახევარი ებურა ზედაჲთ“ **მ. ცხ. 205r.** იხ. აღმობურვა, აღსაბურველება, გარდაბურვა, გარდაბურვილი, გარდასაბურველი, დაბურვა, დასაბურველი, დაუბურველი, თავდაბურვილი, თავდაუბურველად, მობურვა, საბურავი, საბურველი.

**ბურთუ** ბურთი, სფერო: „აღწერეს ხატოათჳს ქუეყანისათა, ვითარმედ ბურთჳს სახე არს იგი“ **ბ. კეს.-ექუს. დღ. 123,20.**

**ბურნუს-ი** მაზარა, მოსასხამი: „იყიდა მუნ ბურნუსი ერთი... რაჲთა შეიმოსოს“ **ლიმ. 32,10.**

**ბურობან-ი** იხ. ბორობანი.

**ბურჯ-ი** ზოდიაკო: „ტყუბისა ბურჯი ოტერიდისა სახლი არის“ A—**65, 365.**

[**ბუტკოვა**] იხ. გამობუტკოვა.

**ბუშება, ბუშუვება** იხ. დაბუშება, დაბუშუვება, შებუშება.

**ბჳრილიონ-ი, ბირილიონ-ი** Beryllus: „შეგემოსა... ბჳრილიონი (ბირილიონი O) და ონჳქიონი“ **ეზეკ. 28,13.**

**ბჳსონ-ი** იხ. ბისონი.

[**ბღალვა**] იხ. დაბღალული, შებღალვა, შებღალულება.

**ბღუარ-ი, ბღოარ-ი** «სამხარი», სამხრეთი: „დედოფალი იგი ბღუარისაჲ“ **მთ. 12,42**; „ჩრდილოჲ და ბღუარი შენ შეჰქმენ“ **ფს. 88,13**; „ამან შემოკრიბნა წარმართნი აღმოსავალით და დასავალით, ჩრდილოჲთ და ბღუარით“ **მ. სწ. 211,4.**

**ბღუარ-ი** სამხრეთის ქარი: „აღადგინა ბღუარით“ **ფს. 77,26**; „ნებითა მისითა ქრინ ბღუარი“ O, **ზირ. 43,16.**

**ბღუარით-კერძო** სამხრეთით, სამხრეთის მხრით: „ქალაქნი ბღუარით-კერძონი დაიჴშნეს“ **იერემ. 13, 19**; „აღჰმართეს ძელი იგი ბღუარით კერძო“ **დ. დ. 130, 2.**

[**ბღულება**] იხ. გამობღულება.

**ბღუნარე** მოხრილი: „ნუ იქადინ ზურგითა ბღუნარე, ვითარცა ზურგმართალი“ **III მფ. 20,11.** იხ. ბღუნვა.

**ბღუნვა** მოხრა: „ბღუნვით იყო სლვაჲ მისი“ **ბალ. 24, 2.** იხ. მბღუნარე.

**ბძარვა** გაბზარვა: „ვიდრელა სჭამენ-ცა მას (გულის-სიტყუანი) უწყალოდ და ჰბძარვენ“ **მ. ცხ. 78v.** იხ. განბძარვა, დაბძარვა, მობძარვა.

**ბჭგერა** იხ. ბგერა.

**ბჭე** «კარი», მთავარი შესავალი, კარიბჭე: „დადგეს შესავალთა მათ ბჭეთა ქალაქისათა“ M,—„დადგეს კარსა ზედა ქალაქისასა“ G, **ისუ ნ. 20,4**; „შევიდოდეთ იწროსა მას ბჭესა“ **მთ. 7,13**; „მიეახლნეს იგინი ბჭეთა ქალაქისათა“ **ლ. 7,12**; „აღიკიდიან და დასჳან... ბჭეთა თანა მის ტაძრისათა“ **საქ. მოც. 3,2**; „დადვეს იგი ზღურბლთა ზედა მის ბჭისათა“ H—**341,685**; „დაშთეს იგინი გარეშე ბჭეთა“ **მ. სწ. 59,3.**

**ბჭე** «მთავარი», «კრიტისი», მსაჯული, მოსამართლე: „მისცეს პილატეს ბჭესა“ C,—„მისცეს იგი პილატეს მთავარსა“ DE, **მთ. 27,2**; „მე დღეს მოცალე ქმნილ ვარ და ბჭე და კრიტის“ **მ. ცხ. 225r**; „უკუეთუ დიდი... საქმე არნ გინა სამეფოჲ, გინა ბჭისაჲ, ეკლესიას დაიუბნნის ძმანი“ **ი-ე. 38,4.** იხ. ბჭეთ-მწიგნობარი, ბჭობა.

**ბჭევრ-ი** იხ. მჭევრი.

**ბჭეთ-მწიგნობარ-ი** მდივან-მწიგნობარი: „დავწერე... ბჭეთ-მწიგნობარმან გორდიანე მეფისამან“ **ფლკტ. 160,22.** იხ. მწიგნობარი.

**ბჭითი-ბჭედ** კარიდან-კარამდე: „განზომა ეზოჲ იგი ბჭითი-ბჭედ“ O, **ეზეკ. 40,23.**

**ბჭობა** სჯა; გასამართლება: „რომელნი (მსაჯულნი სიცრუვისანი) ბჭობდეს შეპოვნებით და მიიღებდეს ქრთამსა და განამართლებდეს ცრუთა“ **მ. სწ. 94,1.** „ჰყო იგი **ბჭობად** საბჭოთა ერის-კაცთასა“ **მ. ცხ. 20v**; „ნუცა მიიღებ ძლუენსა უსამართლოსა ზედა ბჭობასა“ **ბალ. 161,6.** იხ. ბჭე, განბჭობა, საბჭო.

## გ

**გ-ან** ქართული ანბნის მესამე ასო. რიცხვითი მნიშვნელობა—3.

**გ** ყოფნა, არსებობა, დგომა: „ვჰგიე სიყუარულსა ზედა მისსა“ **ი. 15,10**; „რომელი ჰგიეს ცხორებად საუკუნოდ“ **ი. 6,27**; „მტკიცედ ეგენით სიყუარულსა მას ჩემსა“ **ი. 15,9.**

**გაბჭობა** იხ. განბჭობა.

**გაგა** «ყუავილი», კვირტი: „ლეღუმან გამოუტევა გაგაჲ (ყუავილი O)“ M, **ქება 2,13.**

**გაგება** იხ. განგება.

**გაგვა** იხ. გვ-.

**გაგზავნა** მივლინება: „გარე სოფელთა გაგზავნნის“ **ი.-ე. 42,20**; „ინება გაგზავნად მის თანა საქმარსა მისსა“ **მ. ცხ. 195v.** იხ. გზავნა.

**გაგლეჯილ-ი** გაფანტული: „პოვა ქორი, მოწყლული და გაგლეჯილი არწივისაგან“ **ქ. ცხ. 174,9.**

**გაგონება** იხ. განგონება.

**გადიდება** იხ. განდიდება.

**გაერთება** შეერთება: „გაერთნეს თანა ჰართალეთსა“ **ქ. ცხ. 39,7.** იხ. ერთება.

**გაერისგნება** ერისკაცად გახდომა: „დაუტევა სახჱ მონაზონებისაჲ და გაერისგნდა“ **მ. ცხ. 390**r. იხ. ერისაგანი.

**გავა, გავიდა** იხ. განსლვა.

**გავალაკ-ი** საჩრდილობლიანი სავარძელი ან საწოლი, ტახტრევანი: „გავალაკნი ქმნნა სოლომონ მეფემან ძელთაგან ლიბანისათა“ **ქება 3,9**; „მოიყვანეს იგი მრავლითა პატივითა და გავალაკითა საგრილობელითა“ Sin—**11, 371**v.

**გავთომა, გავთული** იხ. განვთომა, განვლთოლა.

**გავლა** გადასვლა: „არცა გჯჳმს გავლაჲ ზღუათაჲ“ **მ. ცხ. 55**r. იხ. ვლა.

**გავლება** იხ. განვლება.

**გავრცობა** იხ. განვრცობა.

**გაზაკ-ი** : „გაზაკთა ბრპენი დადნობილი, მდუღარე სასტიკად, გარდაასხიან“ **მრთ.** C, **საეკ. უწყ. 1219**.

**გაზარელ-ი, გაზარინელ-ი** მცოდნე, წინასწარ მცნობელი: „შემოიყვანენით მოგუნი და ქალდეველნი და გაზარელნი“ O,—„თქუა შემოყვანებაჲ მოგუთაჲ და ქალდეველთაჲ და გაზარინელთაჲ“ I, **დან. 5,7**; „დაადგინა იგი ულუკთა, მოგუთა, გაზარელთა და ქალდეველთა ზედა“ **დან. 5,11**.

**გაზაფხულ-ი**: „ჟამთათჳს ვიტყჳთ, ვითარმედ არიან იგინი განყოფანი წელიწადისანი—ზამთარი და გაზაფხული, ზაფხული და არე“ **ბ. კეს.-ექუს. დღ. 88,19**; „თუენი გაზაფხულის და სთულისა არისანი დაყვნის მცხეთას“ **ქ. ცხ. 36,9**.

**გაზეპირება** ზეპირად წარმოთქმა: „გაიზეპირნა ორნივე იგი დიდნი საწინაწარმეტყუელონი“ **მ. ცხ. 123**r.

**გაზრახება** იხ. განზრახება.

**გათრევა** იხ. განთრევა.

**გათუალვა** გათვლა: „ორმეოცნი დღენი გათუალენ, და ოდეს აღესრულნენ... მოვედ ჩემდა“ **მ. ცხ. 134**r. იხ. თუალვა.

**გათქუმა** იხ. განთქუმა.

**გათხოილ-ი** გათხოვილი: „მიივლინა ანგელოზი ქალწულისა, გათხოილისა კაცისა, რომლისა სახელი იოსებ“ Ath.—**11, 18**r. იხ. თხოვა (-ილი).

**გაკანონება** იხ. განკანონება.

**გაკრება** იხ. განკრება.

**გაკრთომა** იხ. განკრთომა.

**გაკუეთა** იხ. განკუეთა.

**გალატოზ-ი** კალატოზი: „მისცეს სასყიდელი გალატოზთა და ხუროთა და როჭიკი მათი“ **I ეზრა 5,54**; „თჳნიერ მჭედელთა და ხუროთა და გალატოზთა... ამის ესევითარისა ვრცელისა ლავრისა დამჭირვაჲ ულონო არს“ **ი.-ე. 20,25**.

**გალევა** იხ. განლევა.

**გალიაკ-ი** რკინის გალია მხეცთათვის: „გალიაკითა მოვიდა იგი მეფისა“ **ეზეკ. 19,9**; „გამოვიდოდეს ყოველნი იგი მჴეცნი თითოეულად გალიაკთა მათთაგან“ Sin.—**11, 286**r.

**გალობა** «ფსალმუნება», «მაქებლობა», მღერა; კურთხევა, მხიარულება: „იწყეს გალობად ფსალმუნითა ამით“ B,—„იწყეს ფსალმუნებად ფსალმუნსა ამას“ A, **სბსტ. 126, 7-8**; „გალობდეს დებორა და ბარაკ“ M,—„იმაქებლა დებორა და ბარაკმან“ G, **მსჯ. 5,1**; „უგალობდით უფალსა გალობითა ახლითა“ **ეს. 42, 10**; „მოვედით, უგალობდეთ უფალსა“ **ფს. 94,1**.

**გალობა** კურთხევა; ქება, სიმღერა: „იგალობა ისრაჱლმან გალობაჲ ესე ჯურღმულსა ზედა“ **რიცხ. 21, 17**; „(გარდავაქცივნე) ყოველნი გალობანი თქუენნი გოდებად“ **ამოს 8,10**; „აღივსო... ენაჲ ჩუენი გალობითა“ **ფს. 125,2**.

**გალობისა სიტყუა** ქება, სიმღერა: „იტყოდის იგი გალობასა მას უფლისასა ქნარითა“ **I მფ. 16,16**.

**გალობისა წართქუმა** «გალობა», «მადლობა», კურთხევა: „გალობაჲ წართქუეს და განვიდეს“ DE,—„გალობით გამოვიდეს“ C, **მთ. 26,30**; „გალობაჲ წართქუეს და განვიდეს“ DE,—„ჰმადლობდეს და გამოვიდეს“ C, **მრ. 14,26**. იხ. მგალობელი, საგალობელი.

**გამაგრება** იხ. განმაგრება.

**გამავალ-ი** იხ. განმავალი.

**გამართ** იხ. გამომართ, განმართ.

**გამართება** იხ. განმართება.

**გამართებით** გასწვრივ, პირისპირ: „ხუნანის გამართებით“ **ქ. ცხ. 182,14**.

**გამარტოვება** განცალკევება: „ესე საქმენი შუენიან მონანულსა, რაჲთა გამარტოვდეს და უზრუნველ იქმნეს ყოვლისაგანვე საქმისა“ **მ. ცხ. 99**v. იხ. მარტოება.

**გამარჯუებულ-ი** მძლე; მარჯვე: „მაშინ სუმბატ გამარჯუებული შემოვიდა ქართლად“ **ქ. ცხ. 51,18**; „ეძიებდა გამარჯუებულსა ჟამსა“ C,—„ეძიებდა ჟამსა მარჯუესა“ DE, **მთ. 26,16**. იხ. მარჯუება.

**გამახუვა** იხ. განმახუვა.

**გამეშ-ი** იხ. კამბეში.

**გამზრახ-ი** იხ. განმზრახი.

**გამო** «-თჳს», «მიერ», -ით, -იდან: „მის გამო არა შემოვიდა პურის ჭამად“ **I მფ. 20,29**; „შენ გამო შემემთხჳა მე ძჳრი ესე“ **ფლკტ. 138,24**; „რომლისა გამო“ **თომა მოც. 18,8**; „ამის გამო არა უც ნაწილ“ M,—„ამისთჳს არა არს... ნაწილი“ G, **II შჯ. 10,9**; „ადამის გამო ყოველნი მოწყდებიან“ **I კორ. 15,22**; „ამის გამო მოტევებაჲ ცოდვათა თქუენთაჲ გეხარების“ **საქ. მოც. 13,38**; „ჴმაჲ იყო ღრუბლით გამო“ **ლ. 9,35**; „მოყო ჴელი სარკუმლით გამო“ **ქება 5,4**; „ქრისტე ზრახავს ჩუენ მიერ... ეგრეთვე ზრახავს ჩუენ **გამო**“ **მ. სწ. 104,11**.

**ამის გამო** აქედან, ამიერიდან: „ამის გამო იქმნა დევნულებაჲ“ **ატომ. 97,6**; „ამის გამო ცან ტყუვილი მისი“ **მ. ცხ. 266**r. იხ. შინაგამო, შინაჲთგამო, წუერგამო.

**გამო-ვე** -ით: „ამათ გამოვე“ **ოქრ.-მარხ. და ონ. 108,15**.

**გამოცა** -თვის: „მის გამოცა მწრაფლი აღსასრული მათ ზედა მოივლინა“ **სიბრძ. სოლ. 14,14**; „რომელთა

გალიაკი — ფანჯარა, სარკმელი; „და [illegible] გალიაკსა...“ (შუშანიკის წამება) — ზურაბ სარჯველაძის ლექსიკონის მიხედვით.

გამოცა აღივსნეს ყოველნი დაბადებულნი“ **ფლკტ. 143,16.**

**გამოაქუნ** იხ. გამოქუან.

**გამობერვა** დაბერვა: „შეიღიან... საჭმილსა გამობერვად იგი ცეცხლსა და გამოდნობად“ **ეზეკ. 22,20.** იხ. ბერვა, გამობერვითი, მობერვა.

**გამობერვით-ი** ჩამოსხმული, გამოძერწილი: „იქმნეს თავისა მათისა ჯბოჲ გამობერვითი“ **ნეემ. 9,18.**

**გამობერილ-ი** «გამოდნობილი», ჩამოსხმული: „შექმნა იგი კერპად გამობერილად“ M,—„ქმნა იგი ქანდაკებულად“G, **მსჯ. 17,4.**

**გამობეჭდვა** დაბეჭდვა: „გამოჰბეჭდეს კარი სახლისაჲ“ **ანდ.-ანატ. 285,31.** იხ. ბეჭედი.

**გამობმა** «მობმა», გამოკიდება: „შტანგი ესე მეწამული გამოაბა სარკუმელსა“ M,—„საბელი ძოწეული ესე მოაბა სარკუმელსა“ G, **ისუ ნ. 2,18;** „გამოაბას ვენაჴსა კიცჳ მისი“ **დაბ. 49,11;** „გამოაბა მას ქვაჲ და შთააგდო საშუალ ეფრატსა“ **იერემ. 51,64;** „ამათ ორთა მცნებათა შინა ყოველი შჯული და წინაჲსწარმეტყუელნი გამოაბენ“ C,—„ამათ ორთა მცნებათა ყოველი შჯული და წინაწარმეტყუელნი გამოკიდებულ არიან“ DE, **მთ. 22,40.** იხ. ბმა.

**გამობრწყინ(ვ)ება** ამობრწყინება, ამოსვლა, გამონათება, გამოცემა: „ნათელი გამოუბრწყინდა მათ“ **მთ. 4,16;** „გამობრწყინდა ნათელი დიდი ჩემ ზედა“ **საქ. მოც. 22,6;** „გამოაბრწყინენ ელვანი შენნი“ **ფს. 143,6;** „გამოაბრწყინვოს, ვითარცა ნათელი, სიმართლე შენი“ **ფს. 36,6.**

**გამობრწყინება** გამოცხადება: „ნათელი გამობრწყინებად წარმართთა“ **ლ. 2,32.** იხ. ბრწყინვა.

**გამობრწყინ(ვ)ებულ-ი** აელვებული; სხივი: „ვითარცა ელვაჲ რაჲ, გამობრწყინებულ ცათა შინა, ქუეშე ცასა გამობრწყინდის“ C, **ლ. 17,24;** „გამობრწყინვებული არს ნათლისა ამის სამარადისოჲსა“ **სიბრძ. სოლ. 7,26.**

**გამობუტკოვა** «გამოსლვა», გამოკვირტვა, კვირტის გაშლა: „ფურცელი გამობუტკოინ“ C,—„ფურცელი გამოვალნ“ DE, **მთ. 24,32;** „ტევანი გამობუტკოვის“ **ქება 1,13.** იხ. ბუტკოვა.

**გამობლუჲლება** «გამოღლეჲა», გამოგლეჯა: „გამობლუჲლიძის სიმტკიცემან მან ახლისამან“ DE,—„გამოიღლიძის დგმულმან მან სამოსლისა მისგან“ C, **მთ. 9,16.** იხ. [ბლუჲლეძა].

**გამოგდება** «განგდება»; გამოცლა: „გამოაგდეს იგი მიერ სავენაჴით“ DE,—„განაგდეს იგი გარეშე საყურძენსა მას“ C, **მრ. 12,8;** „გამოაგდო იონა ჴმელად“ **იონა 2,11;** „ვინ გამოგაგდო შენ ეგემლევანისა მისგან მშჳდობისა და განსასუენებელისა ადგილისაგან“ **ანდ.-ანატ. 207, 28;** „ესე ადგილი ქართველთა თავისა რაჲთმე საქმითა გამოუგდოს“ **ი.-ე. 54,3.**

**გამოგდებულ-ი** გაგდებული, გაძევებული: „ხედვიდა თავსა თჳსსა გამოგდებულად გონებისაგან მისისა“ **მრთ.** A, **ანტ. დ. 21**v. იხ. გდება.

**გამოგება** «გამონადები», ბაგინი, კერპთა ტაძარი: „ჰყავ თავისა შენისა გამოგებაჲ, ვითარცა სავაჭროჲ, ყოველთა უბანთა“ O,—„უქმენ თავსა შენსა გამონადები ყოველსა ზედა უბანსა“ pb., **ეზეკ. 16,24.**

**გამოგებება** «გამოსლვა შემთხუევად», «მოგებება»: „ყოველი იგი ქალაქი გამოეგებვოდა იესუს“ C,—„ყოველი იგი ქალაქი გამოვიდა შემთხუევად იესუჲსა“ DE, **მთ. 8,34;** „გამოეგებვოდა მას სამარობნით კაცი“ C, — „მოეგებვოდა მას საფლავებისაგან კაცი“ DE, **მრ. 5,2.** იხ. გებება.

**გამოგვა** გამოხვეტა: „გამოგავა იგი (ღუემელი) სამოსლითა თჳსითა“ **ლიმ. 48,15.** „უბრძანეს მას გამოგვაჲ ღუემლისაჲ“ **ლიმ. 48,12.** იხ. გვა.

**გამოგუალ-** «გარე გამოსლვა»: „ლაზარე, აღდეგ და გამოგუალე“ C, — „ლაზარე, გამოვედ გარე“ DE, **ი. 11,43.** იხ. გუალ-.

**გამოგურა** «გამოყვანება»: „გამოჰგუარა იესუ გარე“ C,—„გამოიყვანა იესუ გარე“ DE, **ი. 19,13.** იხ. გურა.

**გამოდგინება** გამოდგმა, გამოყენება: „გამოადგინეს ნავი ქუეყანად“ **ლ. 5,11;** „რაჲთამცა ჴმელად ვითარრაჲ გამოადგინეს ნავი იგი“ **ოქრ.-მარხ. და იონ. 107, 16.** იხ. დგინება.

**[გამოდგმა]** ამოტვიფვრა, გამოსახვა: „წერილი ღმრთისაჲ გამოდგმულ ფიცართა მათ“ **გამოსლ. 32,16;** „გამოდგმულ არს მკერდსა ზედა გულთა მათთაჲსა“ **იერ. 17,1.** იხ. დგმა.

**გამოდგომა** გამოსვლა: „ნავი დაიქცა ზღუასა შინა... და მრავლითა შრომითა ძლით უძლო ქუეყანად გამოდგომაჲ“ **მ. ცხ. 219**r. „ხოლო თქუენ ქუეყანად **გამოდგომილისა** მისცა კუალად გნებავს წარწყმედაჲ“ **მ. ცხ. 219**r. იხ. დგომა.

**გამოდება:** „ძუელი (საზრდელი) პირისაგან ახლისა გამოსდვათ“ G, **ლევიტ. 26,10.** იხ. დება.

**გამოდევ(ნ)ა** გამოდენა, გამორეკა; მოდევნა, მოყოლა: „ჩუენ გამოგუდევნეს“ **I თეს. 2,14;** „გამოვდევნნე შემდგომად მათსა მახჳლითა“ **იერემ. 29,18;** „გამოსდევდა მას ყრმაჲ იგი“ **მ. ცხ. 424**v. იხ. დევნა.

**გამოდენა** «დამოდენა», გამოსვლა, აღმოცენება: „ქუეყანაჲ, რომელსა გამოსდის სძე და თაფლი“ M,—„ქუეყანაჲ, დამომდინარე სძისა და თაფლისა“ G, **II შჯ. 11, 9;** „მდინარენი მუცლისა მისისაგან გამოდიოდიან წყალთა ცხოველთანი“ **იოვ. 7,38;** „ნუუკუე წყაროჲსაგან მისვე თუალისაგან გამოდის ტკბილი და მწარჱ“ **იაკ. 3,11.** იხ. დენა.

**გამოდინება** «გამოცენება»: „ნუ კლდისა ამისგან გამოგიდინოა თქუენ წყალი“ pb.,—„ნუ კლდისა ამისგან გამოგიცენოთა წყალი“ G, **რიცხ. 20,10;** „წყალი გამოადინე კლდისა მისგან და ასუ მათ“ **ნეემ. 9,15;** „შენ გამოადინენ წყარონი და მდინარენი“ **ფს. 73,15.** იხ. დინება.

**გამოდნობა** დნობა, ჩამოსხმა: „გამოადნვეს ვეცხლი“ **II ნშტ. 34,14;** „გამოადნვნეს იგინი, ვითარცა ოქროჲ და ვეცხლი“ **მალ. 3,3;** „რაჟამს გამოადნობნ ოქროსა გინა ვეცხლსა, საზომით ჰბერავნ ბრძმედსა მას“ **მ. ხწ. 309,36.**

**გამოდნობილ-ი** «გამოქანდაკებული», «დასხმული»

«გამობერილი», ჩამოსხმული: „იქმნეს თავთა თჳსთად გამოდნობილი“ G,—„იქმნეს თავისა მათისა კერპ გამოქანდაკებულ“ M, **II ნჯ. 9,12**; „ყოველნი კერპნი, გამოდნობილნი მათნი, წარსწყმიდნეთ“ G, — „ყოველი კერპები, დასხმულები მათი, წარსწყმიდოთ“ pb., **რიცხ. 33,52**; „ქმნა იგი ქანდაკებულად და გამოდნობილად“ G,—„შექმნა იგი კერპად გამობერილად“ M, **მსჯ. 17,4**; „ღმერთნი გამოდნობილნი არა ჰქმნნეთ“ G, **ლევიტ. 19,4**. იხ. დნობა.

**გამოდუჟიან-ი: გამოდუჟიან-ი ტეხილ-ი** «განტეხილი», დაკოდილი: „გამოდუჟიანი ტეხილი და შეჭყლემული და გამოკუეთილი და გამონატაცები არა მოჰგუარნეთ ესენი უფალსა“ G,—„განტეხილი და შეჭყლემული და დაშთობილი და მოკუეთილი და აღმოტაცებული არა შესწირო იგი უფალსა“ pb., **ლევიტ. 22,24**. იხ. დუჟი.

**გამოერთება** ხელის მიცემა, მიშველება: „ჰრომთა მათგანნიცა გამოგუერთნენ“ **ქ. ცხ. 31,9**. იხ. ერთება.

**გამოვალს** იხ. გამოსლვა.

**გამოვრდომა** დავარდნა, გამოცვენა, დაცემა: „მსგავსსა ვნებასა კუალად გამოვვარდი ქუეყანად“ O,—„მსგავს ვნებულისა ქუეყანასა დავეცი“ pb., **სიბრძ. სოლ. 7,3**; „ვითარცა რკოჲ, რაჟამს გამოვარდის ბუდისაგან“ **ეს. 6,13**.

**გამოვარცხნა** გამოხილვა: „ტილთა გამოივარცხნი თმათაგან თავისა შენისათა“ **მ. ხწ. 148,25**. იხ. ვარცხნა.

**გამოვლა** გამოარება: „გამოვლეს ზღჳს-კარი, რომელსა აწ ჰრქჳან დარუბანდი“ **ქ. ცხ. 15,7**. იხ. ვლა, გამოუვალი.

**გამოვლინება** «მივლინება», «განვლინება», «წარვლინება», «წარმოგზავნა», გაგზავნა, გაშვება: „გამოავლინა უპირველეს ჩუენსა ბზიკნი“ G, — „მიუვლინა პირველად თქუენსა ბზიკი“ M, **ისუ ნ. 24,12**; „გამოავლინენ იგი სახლით მისით“ M,—„განავლინოს იგი სახლისაგან თჳსისა“ G, **II შჯ. 24,1**; „გამოავლინნა იგინი“ G,—„წარავლინნა იგინი“ M, **ისუ ნ. 22,6**; „გამომავლინეთ თქუენგან“ G,—„წარმომგზავნეთ მე“ M, **მსჯ. 11,7**; „გამოავლინენ ისარნი შენნი და განაბნიენ იგინი“ **ფს. 143,6**; „გამოგუავლინენ ჩუენ სოფლად“ **განხ. ი. 200,10**. იხ. ვლინება.

**გამოზიდვა** «გამოთრევა», გამოწევა: „ვერ უძლებდეს გამოზიდვად სიმრავლითა მით თევზთაჲთა“ C,—„ვერღარა ეძლო გამოთრევად მისა სიმრავლისაგან თევზთაჲსა“ DE, **ი. 21,6**; უკუეთუ გამოჰზიდვიდეთ დრტყილსა, გამოჴდეს სისხლი“ **იგ. სოლ. 30,33**; „უპყრა სამოსელსა მისსა პირითა მისითა და გამოზიდვიდა მას გარე“ **მ. ცხ. 411r**.

**გამოზიდვა** გადმოტვირთვა: „გავიდის გინა თუ ნავისა გამოზიდვასა, გინა თუ ნავი მოვიდის ხუარბლითა“ **ი.-ე. 42,1**. იხ. ზიდვა.

**გამოზრდა** «განზრდა», გამოკვება, ჭმევა: „გამომზარდა მე უფალმან“ M,—„განმზარდა მე უფალმან“ G, **ისუ ნ. 14,10**; „ოდეს გიხილეთ შენ მშიერი და გამოგზარდეთ?“ **მთ. 25,37**; „უდაბნოსა ზედა გამოგზარდნა: მანანა და მწყერ-მარჯილი მოგცა თქუენ საჭმლად“ **ანან. ებრ. 199,21**; „გამოზარდა ქუეყანამან კრძალულებით“ **ეს. 34,15**; „ვითარ შეუძლო **გამოზრდად** და შემოსად ასულისა შენისა?“ **მ. ცხ. 132v**.

**გამოზრდილ-ი** გამოკვებილი, აღზრდილი: „რომელი მზრდელი არს მათი, იგი არა ნაკლულ არს მიცემად სამოსლისაცა გამოზრდილსა მას მისგან“ **მ. ხწ. 190,23**. იხ. ზრდა.

**გამოთავისუფლება** გათავისუფლება: „თავი თჳსი გამოათავისუფლა კრებულისაგან“ **Sin.—97,48r**. იხ. თავისუფლება.

**გამოთარგმანება** «განმარტება», «თარგმანება», ახსნა: „ვითარ-იგი გამომითარგმანებდა ჩუენ წიგნთა“ DE,—„ვითარ განგჳმარტებდა ჩუენ წიგნებსა“ C, **ლ. 24,32**; „გამოგჳთარგმანე ჩუენ იგავი ეგე“ **მთ. 15,15**; „ბარსაბა... რომელი გამოითარგმანების ძჱ ნუგეშინისცემისაჲ“ **საქ. მოც. 4,36**. „ესე არს **გამოთარგმანებაჲ** მაგისი“ **დაბ. 40,12**; „უწოდიან სახელი მისი ენმანუელ, რომელ არს გამოთარგმანებით“ DE,—„სახელი მისი ემმანუელ, რომელ არს თარგმანებით“ C, **მთ. 1,23**. იხ. თარგმანება.

**გამოთლა** გათლა; გამოსახვა, «გამოხატვა», გამოქანდაკება: „გამოთალენ თავისა შენისა ორნი ფიცარნი ქვისანი“ **II შჯ. 10,1**; „ეჩუეჲ აღიღეს და გამოთალა მით“ **ეს. 44,12**; „მუცელსა ცედისასა გამოვითალე ჴორცი“ O,—„მუცელსა შინა დედისასა გამოვიხატე ჴორცი“ pb., **სიბრძ. სოლ. 7,2**; „გამოთალნეს იგინი“ **ამბაკ. 2,18**.

**გამოთლილ-ი** «განთლილი»: „მოიხუნენ ლოდნი გამოთლილნი“ pb.,—„მოიხუნენ ქვანი განთლილნი“ G, **ლევიტ. 14,42**. იხ. თლა.

**გამოთრევა** «გამოზიდვა», «მოთრევა»: „ვერღარა ეძლო გამოთრევად მისა სიმრავლისაგან თევზთაჲსა“ DE,—„ვერ უძლებდეს გამოზიდვად სიმრავლითა მით თევზთაჲთა“ C, **ი. 21,6**; „გამოითრევდეს ბადესა მას, თევზითა სავსესა“ DE,—„მოეთრია ბადე იგი თევზებითურთ“ C, **ი. 21,9**; „გამოითრიეს იგი გარეშე ქალაქსა მას“ **საქ. მოც. 14,19**. იხ. თრევა.

**გამოთუალვა** გამოთვლა: „ხოლო მას დღესა, რომელსა არა შჭამდე, გამოითუალე წარსაგებელი მისი და მიეც იგი ძმასა გლახაკსა“ **მ. ცხ. 117r**. იხ. თუალვა.

**გამოთქდომა** «გამოშორება»; მოხეთქა, მოსკდომა: „გამოთქდით საშუალისაგან შესაკრებელისა ამის“ G,—„გამოეშორენით შორის კრებულსა მაგას“ pb., **რიცხ. 16,21**; „გამოსთქდა ლოდი მთისა მისგან თჳნიერ ჴელისა“ **დან. 2,34**. იხ. თქდომა.

**გამოთქუმა** თხრობა; განმარტება: „რომელი იყო წიაღთა მამისათა, მან გამოთქუა“ **ი. 1,18**; „რომელი-იგი მან გამოთქუა“ **ოქრ.-გურიტ. 151,3**. „ანუ არა ღმრთისა მიერ არსა **გამოთქუმაჲ** იგი მათი?“ **დაბ. 40,8**. „პირველთა მათ წიგნთა შინა **გამოთქუმული**“ **იპ. რომ.-კურთხ. მოს. 116,8**. იხ. გამოუთქუმელი; თქუმა.

**გამოთხევა** გამოსხმა, ამოყრა: „სიღრმისაგან უფსკრულისა გამოსთხინა იგინი“ **სიბრძ. სოლ. 10,19**. იხ. თხევა.

**გამოთხოვა** «მოთხოვა», თხოვა: „გამოითხოვა გუამი იესუჲსი“ DE,—„მოჰსთხოვნა ჴორცნი იგი იესუჲსნი“ C, **მთ. 27,58**; „გამოითხოვეს ჯუარ-ცუმად“ **ლ. 23, 23**; „გამოითხოვნა მეფისაგან“ **დან. 2,49**. იხ. თხოვა.

**გამოთხოვება** დამშვიდობება: „დაყო მის თანა ათორმეტი ოდენ წელიწადი, შემდგომად გამოეთხოვა ბერსა, რაჲთა წარვიდეს“ **მ. ცხ. 186v**; „შემდგომად მრავალთა წელთა კუალად გამოეთხოვა, რაჲთამცა ნახნა თავისა უფლისწულნი“ **ი.-ე. 41,18**. იხ. თხოვება.

**გამოთხრა** მოთხრა: „გამოთხარა ბერმან მცირედ ქჳშაჲ სასთუნლად მისა“ **მ. ცხ. 380v**.

**გამოთხრილ-ი მიწასა** მიწისქვეშა: „იქმნეს... საყოფელნი გამოთხრილნი მიწასა კბოდისასა“ **ოხკ. 20, 5**. იხ. თხრა.

**გამოკაწახება** ისრიმად ქცევა: „კაწახი ყუავინ, ყუავილსა შინა გამოკაწახნებინ“ **ეს. 18,5**. იხ. კაწახი.

**გამოკიდება** ჩამოკიდება: „იხილეს ჴელსა მისსა, რომელ გამოეკიდა სკული“ **მიმოდასლ. მოც. 263**.

**გამოკიდებულ-ი** «გამობმა», დამოკიდებული: „ამათ ორთა მცნებათა ყოველი შჯული და წინაწარმეტყუელნი გამოკიდებულ არიან“ DE,—„ამათ ორთა მცნებათა შინა ყოველნი შჯულნი და წინაწარმეტყუელნი გამოაბენ“ C, **მთ. 22,40**; „ჩუენდა გამოკიდებულ არიან სულნი მათნი“ **ივდ. 8,21**. იხ. კიდება.

**გამოკითხვა** «გამოკულევა», «გამოკრკჳნვა», ძებნა, გამოძიება: „ვინ გამოიკითხოს თესლი იაკობისი“ pb.,—„ვინ გამოიკულიოს თესლი იაკობისი“ G, **რიცხ. 23,10**; „გამოიკითხო ფრიად“ M,—„გამოიძიო და გამოიკრკჳნო ფრიად“ G, **II შჯ. 13,14**; „გამოჰკითხა საქმე ლავრისაჲ“ **ი.-ე. 48,15**. იხ. გამოუკითხველი; კითხვა.

**გამოკოდა** გამოკვეთა: „რომლისაგან გამოიკოდენით“ **ეს. 51,1**.

**გამოკოდილ-ი** «გამოკუეთილი», გამოთხრილი: „დადვა იგი საფლავსა გამოკოდილსა“ DE,—„დადვა იგი გამოკუეთილსა მას სამარესა“ C, **ლ. 23,53**; „გამოკოდილსა კლდისასა დადებად არს“ **კ. იერ.-ალდგ. 164,28**. იხ. კოდა.

**გამოკრება** «ეკლესია ქმნა», შეკრება; მოტანა: „გამოკრბა კრებული“ M,—„ეკკლესია იქმნა ყოველი შესაკრებელი“ G, **მსჯ. 20,1**; „ხოლო ერთი იგი (ავაზაკი) გამოჰკრებდა ჭურჭელსა“ **მ. ცხ. 272r**; „დღეს ძმისა ამის ჭურჭელსა გამოვკრებთ და ხვალე ჩემდა ჯერ-არს გამოკრებად“ **ლიმ. 139,9**.

**გამოკრება ჭურჭლისა** «განჭურჭლვა», დაცლა: „უბრძანოს... გამოკრებაჲ ჭურჭლისა სახლისა მისგან“ pb.,—„უბრძანოს... განჭურჭლვაჲ სახლისაჲ“ G, **ლევიტ. 14,34**. იხ. კრება.

**გამოკრვა** გახვევა: „გამო-მე ვისი-ეკრის ცეცხლი წიალთა და არა დაწჳსა სამოსელი მისი?“ **იგ. სოლ. 6,27**. იხ. კრვა.

**[გამოკრვა]** დაკერება: „მოიღეს... თხიერნი... გამოკრულნი“ G, **ისუ ნ. 9,4**. იხ. კრვა.

**გამოკრთომა** გამოსვლა, გამოვარდნა, გამოცვივნა, «ელვარება»; შეკრთომა, შეშინება: „კცენასა მისსა გამოჰკრთებიან ნათელნი“ **იობ 41,9**; „ნაბერწყალნი გამოჰკრთებოდეს ვითარცა ელვარესა რვალსა“ **ეზეკ. 1,7**; „გამოჰკრთა სული იგი და შევარდა სიხარულით ჴელთა მიქაელისთა“ **მ. ცხ. 412r**; „ელვანი იგი საშინელნი გამოჰკრთებოდიან“ **მ. სწ. 124,19**; „კცენასა მისსა გამოჰკრთებიან ნათელნი“ O,—„ცხჳრ-დაცემანი მისნი—ელვარებს ნათელი“ pb., **იობ 41,9**. იხ. კრთომა.

**გამოკრკჳნვა** «გამოკითხვა»: „გამოიძიო და გამოიკრკჳნო ფრიად“ G,—„გამოიკითხო ფრიად“ M, **II შჯ. 13,14**. იხ. [კრკჳნვა].

**გამოკრძალვა** გამოხურვა, გამოკეტვა: „ყრმაჲ იგი განძჳნდა და გამოიკრძალა კარი სენაკისაჲ“ **მ. ცხ. 376r**. იხ. კრძალვა.

**გამოკუეთა** «აღმოკუეთა», მოჭრა, გამოთხრა, გამოთლა, მოწყვეტა: „რომელი გამოეკუეთა კლდისაგან“ DE,—„რომელი აღმოეკუეთა კლდესა შინა“ C, **მთ. 27, 60**; „გამოჰკუეთე შენ თავისა შენისა საფლავად“ **ეს. 22,16**; „მთისაგან გამოეკუეთა ლოდი“ **დან. 2,45**; „მთათა მისთა გამოეკუეთებოდის სპილენძი“ **II შჯ. 8,9**; „გამოვკუეთო ქვები“ **ეს. 9, 10**; „გამოვკუეთოთ იგი თესლთაგან“ **იერ. 47,2**.

**გამოკუეთილ-ი** «გამოკოდილი», «მოკუეთილი», გამოთლილი: „დადვა იგი გამოკუეთილსა მას სამარესა“ C,—„დადვა იგი საფლავსა გამოკოდილსა“ DE, **ლ. 23,53**; „გამოკუეთილი და გამონატაცები არა მოჰგუარნეთ ესენი უფალსა“ G,—„მოკუეთილი და აღმოტაცებული არა შესწირო იგი უფალსა“ pb., **ლევიტ. 22,24**; „გამოკუეთილ იყო კლდისაგან“ **მრ. 15,46**. იხ. კუეთა.

**[გამოკუერვა]** გამოთლა: „სასყიდლად... ქვათა გამოკუერულთა“ **IV მფ. 12,12**. იხ. კუერვა; გამომკუერველი.

**გამოკუთნვა** «გამორჩევა», გამოყოფა: „გამომირჩიენით მე და გამომიკუთნენით ბარნაბა და სავლე საქმესა“ **საქ. მოც. 13,2**. იხ. კუთნვა.

**გამოკულევა** «ძიება», «გამოკითხვა»; შემოწმება: „გამოიძიეს და გამოიკულიეს წინაწარმეტყუელთა“ **I ეპ. პეტრ. 1,10**; „გამოიკულიეთ ქუეყანაჲ“ G,—„იძიეთ ქუეყანაჲ“ M, **მსჯ. 18,2**; „მიავლინა... რაჲთა გამოიკულიონ ქალაქი და განიმსტრონ ესე ქუეყანაჲ“ **I ნშტ. 19,3**; „ნეტარ არიან, რომელნი გამოიკულევენ წამებათა მისთა“ **მ. სწ. 19,30**; „ვინ გამოიკულიოს თესლი იაკობისი“ G,—„ვინ გამოიკითხოს თესლი იაკობისი“ pb., **რიცხ. 23,10**. იხ. კულევა; გამოუკულეველი.

**გამოკჳრტვა** კვირტის გამოღება: „იქმნა ქუეყანაჲ სავსე ყუავილთაგან შუენიერთა, რომელნი გამოკჳრტვიედ პირველ ნაყოფისა“ **მ. სწ. 145,29** იხ. კჳრტვა.

**გამომადინებელ-ი** «მადინებელი»: „რომელი-იგი არს გამომადინებელი სძისა და თაფლისა“ pb.,—„ქუეყანაჲ, რომელი არს მადინებელი სძისა და თაფლისაჲ“ G, **რიცხ. 14,8**. იხ. დინება; მადინებელი.

**გამომავალ-ი** ვინც გამოდის: „სამარობნით გამომავალნი“ **მთ. 8,28**; „გამომავალთა და შემავალთა არა იყოს მშჳდობაჲ ჭირისაგან“ **ზაქ. 8,10**. იხ. გამოსლვა.

**გამომართ** გარეთ: „გამომართ არა გამოჩნდეს“ **III მფ. 8,8**. იხ. მართ; შინაგამომართ.

**გამომატება** შერთვა: „რამეთუ გამოემატებოდა გარემოჲ სუეტი მისგან ქუეშე კერძოსაგან“ pb.,—„რამეთუ **გამომატებულ** იყო სუეტები იგი მისგან ქუემო კერძოთაგან“ O, **ეზეკ. 42,5**. იხ. მატება.

**გამომაცხადებელ-ი** გამომაჩინებელი: „რომელი საიდუმლოთა გამომაცხადებელი არს, გაუწყა შენ, რომელ-იგი ყოფად არს“ **დანიელ 2,29**. იხ. გამოცხადება.

**გამომეტყუელ-ი** მკითხავი, ამხსნელი; სიზმრის ამხსნელი: „გამომეტყუელნი იგი იტყოდეს შრომასა“ **ზაქ. 10,2**; „გამომეტყუელ არავინ არს მისა“ **დაბ. 40,8**; „მოუწოდა ყოველთავე მათ გამომეტყუელთა ეგჳპტისათა“ **დაბ. 41,8**. იხ. მეტყუელი.

**გამომეცნება** «ცნობა», გაცნობა: „გამოიძიე, გამოიკულიე და გამოგემეცნის შენ“ **ზირ. 6,28**; „გამოვემეცნე მათ ქუეყანასა ეგჳპტისასა“ O,—„ვეცნობე მათ ქუეყანასა შინა ეგჳპტისასა“ pb., **ეზეკ. 20,5**.

**გამომეძიებელ-ი** გამომკვლეველი, მეძიებელი, მჩხრეკელი: „სადა არს გამომეძიებელი იგი ამის სოფლისაჲ?“ **I კორ. 1,20**; „გამომეძიებელ ღმრთისა“ **ფს. 13,2**; „შთავიდეს გამომეძიებელნი“ G, **მსჯ. 5,14**; „რომელნი გამომეძიებელნი არსთანი შემძლებელ არიან აღრიცხუვად თესლთა მათთა?“ **ბ. კეს.-ექუს. დღ. 98,7**. იხ. მეძიებელი, სიტყჳს-გამომეძიებელი.

**გამომზრდელ-ი** «მზრდელი», მკვებავი; მზრუნველი, აღმზრდელი: „დაივიწყე ღმერთი, გამომზრდელი შენი“ M,—„დაივიწყე ღმრთისა, მზრდელისა შენისა“ **II შჯ. 32,18**; „მშიერთა გამომზრდელი“ **ფლკტ. 147, 29**. იხ. მზრდელი.

**გამომთხრობელ-ი** მთარგმნელი, განმმარტებელი: „იგი იყო გამომთხრობელ მამისათჳს დაფარულთა მათ ზრახვათა“ **იპ. რომ.-კურთხ. ისაკ.-იაკ. 6,12**. იხ. გამოთხრობა.

**გამომკუერველ-ი** მთლელი: „მისცეს... გამომკუერველთა ქვისათა სასყიდელად ძელისა“ **IV მფ. 12,12**. იხ. გამოკუერვა.

**გამომტკუეფლვარე** «დამწველი» (საბა), გამონაყარი: „იყოს... ფაქლი გამომტკუეფლვარჱ აღმოსხმით ვაცთა ზედა“ **გამოსლ. 9,9**. იხ. გამოტკუეფლვა.

**გამომქანდაკებელ-ი** გამომხატველი, გამომსახველი: „მისცეს... გამომქანდაკებელთა მათ“ **IV მფ. 12, 12**. იხ. მქანდაკებელი.

**გამომღებელ-ი ნაყოფისა** გამომტანი ნაყოფისა: „ყოველი ხჱ... არა გამომღებელი ნაყოფისა კეთილისაჲ, მოიკუეთოს“ **მთ. 7,19**. იხ. გამოღება; ნაყოფის-გამომღებელი.

**გამომყვანებელ-ი** «რომელმან გამოიყვანა»: „გამომყვანებელი მათი ქუეყანით ეგჳპტით“ G,—„რომელმან გამოიყვანნა იგინი ქუეყანით ეგჳპტით“ M, **მსჯ. 2,12**. იხ. გამოყვანება.

**გამომცდელ-ი** განმხილველი, გამომკვლეველი; განმცდელი: „გამომცდელო თირკუმელთაო და გულისაო“ **იერ. 11,20**; „წარმოუდგა მას გამომცდელი იგი და ჰრქუა“ **მთ. 4,3**. იხ. გამოცდა.

**გამომცემელ-ი** გამომდინარე: „მიეც მათ... ქუეყანაჲ, გამომცემელი სძისა და თაფლისაჲ“ **იერემ. 32,22**. იხ. მცემელი.

**გამომცემელ-ი** «განმცემელი»: „რომელი-იგი იყო გამომცემელი“ C,—„რომელი-იგი იყო განმცემელ“ DE, **ლ. 6,16**. იხ. მცემელი.

**გამომცენარე** ნაყოფი: „ქუეყანამან დააყენოს გამომცენარჱ თჳსი“ **ანგ. 1,10**. იხ. მცენარე.

**გამომცნება** მცნება, ბრძანება: „მან გამოუმცნო და ჰრქუა“ **მ. ცხ. 382r**. იხ. მცნება.

**გამომცხვარ-ი** გამომწვარი: „ალიზი, რომელსა არა ედვას ქუეშე საფუძველად ქვაჲ პირსა მდინარისასა, ვერ დაიდგამს იგი ვერცა თუ დღე ერთ, ხოლო გამომცხვარი ცეცხლითა კეცი დაიდგამს უმეტეს ქვისა“ **მ. ცხ. 352v**.

**გამომხატვარ-ი** მხატვარი: „წარავლინნა ყოველთა მიმართ საბრძანებელთა მისთა გამომხატვარნი“ **რიფს. 168,5**. იხ. გამოხატვა.

**გამონადებ-ი** «გამოგება», ბაგინი, კერპთა ტაძარი: „უქმენ თავსა შენსა გამონადები ყოველსა ზედა უბანსა“ pb.,—„ჰყავ თავისა შენისა გამოგებაჲ, ვითარცა სავაჭროჲ, ყოველთა უბანთა“ O, **ეზეკ. 16,24**.

**გამონადინებ-ი** «წუთხი», განავალი: „მოირწყოს ქუეყანაჲ გამონადინებითა შენითა“ O,—„მოირწყოს ქუეყანაჲ წუთხთაგან შენთა“ pb., **ეზეკ. 32,6**. იხ. ნადინები.

**გამონატაცებ-ი** «აღმოტაცებული», მოკვეთილი: „შეჭყლემული და გამოკუეთილი და გამონატაცები არა მოჰგუარნეთ ესენი უფალსა“ G,—„შეჭყლემული... მოკუეთილი და აღმოტაცებული არა შესწირო იგი უფალსა“ pb., **ლევიტ. 22,24**. იხ. გამოტაცება.

**გამონალებ-ი** მორჩი, ყლორტი: „ლერწმისა იგი გამონალები არა მოქმედ არს ზეთის-ხილთა“ **ბ. კეს.-ექუს. დღ. 64,27**. იხ. გამოღება.

**გამონაყოფ-ი** წილი, ხვედრი: „ყოველი ოქროჲ გამონაყოფი, რომელი გამოუყვეს უფალსა“ **რიცხ. 31,52**. იხ. გამოყოფა.

**გამონახეთქ-ი** «მტევებარი»/«მტეობარი»: „გამონახეთქი ჩრდილოჲთ მოვიდა მის ზედა“ pb.,—„მტევებარნი (მტეობარნი O) ჩრდილოჲთ მოვიდეს მის ზედა“ **იერემ. 46,20**. იხ. გამოხეთქა.

**გამონახვა** გამოკვლევა: „ვითარ უკუე ეჰუ... კეთილად გამონახვასა ჩემსა საქმეთა დაფარულთა“ **ბალ. 109,2**. იხ. ნახვა.

**გამონერწყუვა** წამოგდება: „გამოინერწყუა იგი კეტისა მისგან“ **წწყლ. 3,94**. იხ. ნერწყუვა.

**გამონქრევა** «მიბერვა», გაქარვა: „გამოვანქრიე იგი მიერ“ O,—„მივჰბერე მათ“ pb., **ანგ. 1,9**.

**გამონქრეულ-ი** «განფიწული»: „ჰამდეს ბზესა აღრეულსა ქრთილითა გამონქრეულითა“ O,—„ჭამდენ ბზესა აღქმნილსა ქრთილითა განფიწულითა“ G, **ეს. 30,24**. იხ. ნქრევა.

**გამოორძ(ი)ნება** აღმოცენება, ამოსვლა: „დადეგით მანდავე... ვიდრე გამოგიორძნდეს თმაჲ და წუერი“ **II მფ. 10,5**. იხ. ორძინება.

**გამოპარვა** მოპარვა: „მპარავთა (საფასჱ) ვერ დათხარიან და ვერცა გამოიპარიან“ **მთ. 6,20**; „ყოველივე სამღდელოჲ ჭურჭელი ეკლესიისაჲ გამოიპარა“ **მ. ცხ. 177r**. იხ. პარვა.

**გამოპყრობა** დაპყრობა, აღება: „გამოვიდა მეფჱ იგი სურასტანისაჲ ზედა დამაშჳესა და გამოიპყრა იგი“ **IV**

**მფ. 16,9**; „იყო რაჟამს გამოიპყრა იერუსალჱმი წელსა მეცხრესა“ **იერემ. 39,1**. იხ. პყრობა.

**გამორბენა** გაქცევა: „ჰრეკა კარსა... და მეყსეულად ჴმასავე თანა ბერისასა გამოირბინა გარე“ **მ. ცხ. 326r**. იხ. რბენა.

**[გამორთვა]** იხ. რთვა; თანა-გამორთვა.

**გამორთუმა** «გამოღება», გამორთმევა, მორთმევა: „გამოართუთ მაგას კუართი იგი წინაჲ და შთააცუთ მაგას“ C,—„გამოიღეთ სამოსელი იგი პირველი და შეჰმოსეთ მას“ DE, **ლ. 15,22**; „გარე მოგართუენ მან ნაჭუთევი იგი“ **II შჯ. 24,10**; „წიაღ მდინარეთა გამომართუან მე ძღუენი“ **კ. იერ.-ალდგ. 158,11**. იხ. რთუმა.

**გამორღუევა** გამონგრევა: „აღიღო ცული და გამოარღჳა კარი სენაკისა თჳსისაჲ“ **მ. ცხ. 373r**. იხ. რღუევა.

**გამორჩევა** «განრჩევა», «განჩინება», «გამოკუთნვა», «გამოყოფა», არჩევა, მჯობინება, გამოცალკევება, განსხვავება: „გამოარჩია უფალმან ნათესავი იგი ლევისი აღლებად კიდობნისა“ M,—„განაჩინა უფალმან ტომი ლევისი აღლებად კიდობანი“ G, **II შჯ. 10,8**; „გამომირჩიენით მე და გამომიკუთნენით ბარნაბა და სავლე საქმესა“ **საქ. მოც. 13,2**; „სამნი ქალაქნი გამოიყვნე თავისა შენისად“ G,—„სამი ქალაქი გამოირჩიოს უფალმან თავისა შენისა ქუეყანისა მისგან“ M, **II შჯ. 19,2**; „არა თუ თქუენ გამომირჩიეთ მე, არამედ მე გამოგირჩიენ თქუენ“ **ი. 15,16**; „ერი, რომელ გამოირჩია სამკჳდრებელად თჳსა“ **ფს. 32,12**; „რომელმან გამოირჩიე ჭეშმარიტებაჲ“ **ფლკტ. 141,24**; „გამომირჩია მე დედის მუცლით ჩემითგან“ **გალ. 1,15**; „გამოირჩიეს იგი საუკუნესა მას ზედა ცხორებასა“ **ბალ. 17,14**; „ვერ შემძლებელ არს ბრმაჲ გამორჩევად ფერებისა ერთიერთისაგან“ **მ. სწ. 193,28**; „ესე გამოარჩიეს, რაჲთა კიდე თავისუფლად თჳსი მონასტერი აღაშენონ“ **ი.-ე. 20,5**. „**გამორჩევად** შორის წმიდათა და შეგინებულთა“ O,—„**განსარჩეველად** შორის წმიდათა და შეგინებულთა“ G, **ლევიტ. 10,10**.

**გამორჩეულ-ი** რჩეული, სახელოვანი: „რომელნი გამორჩეულ იყვნეს სახელით“ **I ნშტ. 16,41**; „ესე გამორჩეულნი შესაკრებელისანი, მთავარნი ტომთანი“ **რიცხ. 1,16**. იხ. რჩევა.

**გამორცხა** «განრცხა», გარეცხა, გამობანა: „გამოირცხენ იგი ადგილსა წმიდასა“ O,—„განირცხას ადგილსა წმიდასა“ G, **ლევიტ. 6,27**; „გამოირცხენ წყლითა (ჭურ, ჭერი)“ O,—„წყლითა განრცხან (ჭურჭერი)“ G, **ლევიტ. 6.28**; „გამოჰრცხეს უფალმან მწინკული იგი ძეთა და ასულთა სიონისთაჲ“ **ეს. 4, 4**. იხ. რცხა.

**გამოსადინელ-ი** (წყალ)სადინელი, მილი, «ძარღუ», ხვრელი; წყაროს თავი: „დასხნა... ქუეყანაჲ წყურიელი გამოსადინელად წყალთა“ **ფს. 106,35**; „განაჭმნეს გამოსადინელნი მათნი“ O,—„განაჴმნეს ძარღუნი მისნი“ pb., **ოვსე 13,15**; „გამოსადინელნი იგი წყაროთანი... დასწყდენ და განჭმენ“ **მ. სწ. 124,5**; „გამოჴდის ნოტიაჲ უჩინოთაგან გამოსადინელთა“ **ბას. კეს.-ექუს. დღ. 61,12**. იხ. სადინელი.

**გამოსავალ-ი** გამოსასვლელი, გასავალი, გზა: „დაყოგამოსავალი წყლისაჲ მის“ **II ნშტ. 32,30**; „სიბრძნჱ გამოსავალთა იქების“ **იგ. სოლ. 1,20**; „დაიძინეს გამოსავალთა ზედა გზისათა“ **გოდ. იერემ. 2,21**; „გამოსავალნი მათნი დაჰჴშნეს“ **ივდ. 5,1**; „გამოსავალთა მისთა ზედა დაიკარვოს“ **მსჯ. 5,17**. იხ. სავალი, შესავალ-გამოსავალი.

**გამოსავალ-ი** შემოსავალი: „გამოვალს გამოსავალი ყოველთა წელთა იდ ლიტრაჲ“ **ი.-ე. 22,22**.

**გამოსაზრდელ-ი** საზრდო, საგზალი, საჭმელი: „აღიმზადეთ გამოსაზრდელი“ **ისუ ნ. 1,11**; „რაჲთა მორაჲმე-სცეს მათ მცირედ გამოსაზრდელი“ **მ. ცხ. 274r**. იხ. საზრდელი.

**გამოსატევებელ-ი** ნაკადული: „განჭმეს გამოსატევებელნი წყალთანი“ **იოვ. 1,20**. იხ. გამოტევება.

**გამოსაქანდაკებელ-ი** გამოსასახველი, გამოსაწერელი: „ანთრაკები გამოსაქანდაკებლად სამჴართათჳს და საწჳვეთა“ **გამოსლ. 25,7**. იხ. [საქანდაკებელი].

**გამოსაჭურისება** საჭურისად შექმნა: „არიან საჭურისნი, რომელნი კაცთაგან გამოისაჭურისნეს; და არიან საჭურისნი, რომელთა გამოისაჭურისნეს თავნი თჳსნი სასუფეველისათჳს ცათაჲსა“ **მთ. 19,12**. იხ. საჭურისი.

**გამოსახვა** გამოხატვა: „მეცნიერებითა მოცალებისაჲთა გამოსახა იგი“ **სიბრძ. სოლ. 13,13**; „მაყუალი გამოისახვის სახედ ჴორცთა საქმეთა“ **მ. ცხ. 26v**; „ამან პირველად გამოისახა პირსა ზედა თჳსსა სასწაული პატიოსნისა ჯუარისაჲ“ **მ. ცხ. 46r**. იხ. სახვა.

**გამოსაჴსარ-ი** «საჴსარი», გამოსასყიდელი: „მოიღო... საჴსარი დამეტებულთაჲ გამოსაჴსრად ლევიტელთა“ G,—„მოიღო... საჴსარი უმეტესთაჲ მათ საჴსრად ლევიტელთა მათ“ M **რიცხ. 3,49**. იხ. საჴსარი.

**გამოსაჴსნელ-ი** «საჴსარი», გამოსასყიდელი: „გამოსაჴსნელ იყვნენ მარადის იგინი“ G,—„საჴსარ მისა იყვნენ“ pb., **ლევიტ. 25,31**. იხ. საჴსნელი.

**გამოსლვა** «გამოჴდომა», «აღმოჴდომა», «განსლვა», «გამოქუან-», «გამობუტკოვა», გამოსვლა, ამოსვლა: „ვითარცა გამოვიდეს იგინი ნავით“ DE,—„ვითარ გამოჴდა იგი მიერ ნავით“ C, **მრ. 5,2**; „გამოვიდა წილი მეხუთე ასირისსა“ G,—„აღმოუჴდა მეხუთე წილი ნათესავსა“ M, **ისუ ნ. 19,24**; „გამოვალნ ფურცელი“ DE,—„გამოაქუნ ფურცელი“ C, **მრ. 13,28**; „ფურცელი გამოვალნ“ DE,—„ფურცელი გამობუტკოინ“ C, **მთ. 24,32**; „გალობით გამოვიდეს“ C,—„გალობაჲ წართქუეს და განვიდეს“ DE, **მთ. 26,30**; „პირისა მისისაგან გამოვალს სიმართლჱ“ **იგ. სოლ. 8,16**; „გამოვიდეს ქუეყანად მზჱ“ **ივდ. 14,2**; „ორნი ერნი მუცლისა შენისაგან გამოვიდენ“ **დაბ. 25,23**. „უფალმან იცვეს შესლვაჲ შენი და **გამოსლვაჲ** შენი“ **ფს. 120,8**.

**გამოსლვა სრულიად** შესრულება: „არა გამოვალს სრულიად სამართალი“ **ამბ. 1,4**.

**გამოსლვა შემთხუევად** «გამოგებება», მიგებება: „ყოველი იგი ქალაქი გამოვიდა შემთხუევად იესუჲსა“ DE,—„ყოველი იგი ქალაქი გამოეგებვოდა იესუს“ C, **მთ. 8,34**; „გამოვიდა ოგ მეფე... შემთხუევად ჩუენდა“ **II შჯ. 3,1**. „ექუსას ათასნი იყვნეს **გამოსრულნი** იგი ეგჳპტით“ **იპ. რომ.-კურთხ. მოს. 120,1**. იხ. სლვა.

**გამოსპეტაკება** გათეთრება: „გამოერჩინენ და გამოსპეტაკნენ და გამოიჴურვნენ მრავალნი“ **დან. 13,10.**

**გამოსრულ-ი** იხ. გამოსლვა, მოსრული.

**გამოსრულება** დასრულება: „ვიდრემდე გამოესრულა ყოველი ერი, გამომავალი ქალაქით“ **II მფ. 15,24.** **იხ.** სრულება.

**გამოსუენება** დასვენება: „წარვიდიან და გამოისუენიან“ **ი.-ე. 35,2.** იხ. სუენება.

**გამოსუმა** მოვლება: „არცა თუ ერთისა ასოჲსა გამოსუმამან სახელოან ყვის მწიგნობარი“ **A—92,696.** იხ. სუმა.

**გამოსხმა** გამოყვანა, გამოშორება; ჩამოსხმა: „გამოასხა ყოველი მოფარდული და მომსყიდელები ტაძარსა მას შინა“ **C, მთ. 21,12;** „ოდეს გამოგასხნენ თქუენ“ **ლ. 6,22;** „მჴრინველმან და-თუ-უტევნეს კუერცხნი თჳსნი უნდილად, მართუეთა ვერ გამოისხამს“ **მ. ცხ. 197v;** „მქლავითა თჳსითა გამოასხის თიჴაჲ“ **ზირ. 38,33.** **იხ.** მოსხმა.

**გამოტაცება** მოტაცება, გამოგლეჯა: „გამოიტაცეს... ჴელთაგან მათთა“ **ნრს. 74,30.** „**გამოტაცებად** ჴელისაგან უკეთურთაჲსა“ **ამბ. 2,9.**

**გამოტაცებულ-ი** გამოღებული; მოწყვეტილი: „ვითარცა მუგუზი, გამოტაცებული ცეცხლისაგან“ **ზაქ. 3,2;** „გამოტაცებულნო ძუძუთაგან“ **ეს. 28,9.** **იხ.** ტაცება; გამონატაცები.

**გამოტევება** გაშვება, გამოღება: „არა გამოუტეოს ერი ჩემი“ **გამოსლ. 4,21;** „ლელუმან გამოუტევა გვაჲ თჳსი“ **ქება 2,13.** იხ. ტევება; გამოსატევებელი.

**გამოტკუელფვა, გამოტკუეფვა** დასკდომა, დაკოჟრება: „ფერჴნი შენნი არა გამოტკულფეს, აჰა ორმეოცი წელიწადი არს“ **G,—**„ფერჴი შენი არა გამოტკუფა, ესე მეორმეოცე წელი არს“ **M, II შჯ. 8,4.** იხ. ტკუელფვა, ტკუეფვა; გამომტკუეფლვარე.

**გამოტორანტოსებულ-ი, გამოტურანტოსებულ-ი** გამოჩარხული, «წახნაგებული», გამოქანდაკებული: „ვეცხლი გამოტორანტოსებული (გამოტურანტოსებული **O,** წახნაგებული **pb.**) არს“ **იერემ. 10,5;** „აღეკიდა და მოაქუნდა ძელი იგი წახნაგებული გამოტორანტოსებული“ **ეს. 45,20.** იხ. ტორანტოსი.

**გამოტჳნვა** «ტჳნითურთ გამოწოვა», «გამოწოვა»: „სიპოხე მათი გამოტჳნოს“ **G,—**„სიპოხჱ მათი ტჳნითურთ გამოწოოს“ **Fr., —** „სიპოხჱ მათი გამოსწოოს“ **pb., რიცხ. 24,8.** იხ. ტჳნი.

**გამოტყუენვა** «იავარ-ყოფა», გაძარცვა, ალაფობა; ტყვედ წაყვანა: „არცა ჴელ-ვის-ეწიფების... ჭურჭერი მისი გამოტყუენვად“ **DE,—**„არცა უძლის ვინ... ჭურჭელი მისი იავარ-ყვის“ **C, მრ. 3,27;** „გამოტყუენნეს ევჳპტელნი იგი“ **გამოსლ. 12,36;** „გამოტყუენვენ დედათა, შეკრებულთა ცოდვითა“ **II ტიმ. 3,6.** იხ. ტყუენვა.

**გამოუვალ-ი** გამოუსვლელი: „ამას დაეყო სენაკსა შინა თჳსსა გამოუვალად სამეოცდაათი წელი“ **ლიმ. 21,7.** **იხ.** გამოვლა.

**გამოუთქუმელ-ი** მიუთხრობელი, უთქმელი: „მადლი ღმერთსა გამოუთქუმელთა მათ ნიჭთა მისთა ზედა!“ **II კორ. 9,15;** „იხარებდით სიხარულითა გამოუთქუმელითა დიდებულითა“ **I ეპ. პეტრ. 1,8;** „წარიყვანენ მას სიხარულსა გამოუთქუმელსა“ **მ. ცხ. 86r.** იხ. გამოთქუმა.

**გამოუკითხველ-ი** გამოუძიებელი: „რომელი წარეწევის გამოუკითხველთა“ **იობ 34,24.** იხ. გამოკითხვა.

**გამოუკულეველ-ი** გამოუძიებელი: „ხარებად გამოუკულეველი იგი სიმდიდრჱ ქრისტჱსი“ **ეფეს. 3,8.** იხ. გამოკულევა.

**გამოუჩინებელ-ი** «უჩინო», უჩინარი: „გამოუჩინებელნი (უჩინონი **L**) და დაფარულნი სიბრძნისა შენისანი გამომიცხადენ“ **ფს. 50,8;** „განაწესენ გამოჩინებულნი და გამოუჩინებელნი დაბადებულნი“ **რიფს. 168,39.** „თხრილ არიან ქუეშე კერძო **გამოუჩინებელად**“ **მრთ. D, ოქრ.-პეტრე და ელია 324.**

**გამოუცდელ-ი** «უმეცარი»; გამოუწრთობელი, «მრღუე», უხალასო; გამოუსადეგარი: „ყოველსა ჭაბუკსა გამოუცდელსა მათ მივსცე ქუეყანაჲ იგი“ **G,—**„ყოველთა ჭაბუკთა უმეცართა ამათ მივსცნე ქუეყანაჲ იგი“ **pb., რიცხ. 14,23;** „ვეცხლ გამოუცდელ უწოდეთ მათ“ **იერემ. 6,30;** „ღმერთი გამოუცდელ არს ბოროტითა და არავის გამოსცდის“ **ეპ. იაკ. 1,13;** „ყოვლისა მიმართ საქმისა კეთილისა გამოუცდელ“ **ტიტ. 1,16;** „ვეცხლი თქუენი გამოუცდელი“ **pb,—**„ვეცხლი თქუენი მრღუე არს“ **O, ეს. 1,22.** იხ. გამოცდა.

**გამოუძიებელ-ი** გამოუკითხავი, გამოუკვლეველი: „გამოუძიებელ არიან განკითხვანი მისნი“ **ჰრომ. 11,33;** „მეცნიერებაჲ სულ[ელ]ისაჲ—გამოუძიებელი სიტყუაჲ“ **ზირ.21,21;** „არა დაუტეოთ ესეცა გამოუძიებელად“ **გრ. ნოს.-კაც-აგ. 147,31.** იხ. გამოძიება.

**გამოუჴურვებელ-ი** ცეცხლში გაუვლელი: „იყვნეს... პატიოსან უფროჲს, ვიდრე ოქროჲ გამოუჴურვებელი“ **ეს. 13,12.** იხ. გამოჴურვება.

**გამოფრდა** ყიდვა; დაფასება, მოგება, ტარება ფუჭად: „ჟამთა გამოიფრდიდით“ **კოლ. 4,5;** „გამოიფრდიდით ჟამთა, რამეთუ დღენი ბოროტნი არიან“ **ეფეს. 5,16;** „ჟამსა თქუენ გამოიფრდით“ **დან. 2,8.** იხ. ფრდა.

**გამოფრენა:** „ესმის ჴმაჲ იგი, ერთბამად გამოფრინდიან შვილნი იგი მისნი“ **Sin.—97,33r.** იხ. ფრენა.

**გამოფხურა** გამოცლა: „ოდეს... გამოეფხურას შფოთთა და ურვათა“ **მ. ცხ. 79r.** იხ. ფხურა.

**გამოქანდაკება** კვეთით გამოსახვა: „გამოქანდაკა ქერობინი კედელთა“ **II ნშტ. 3,7.**

**გამოქანდაკებულ-ი** «წახნაგებული», «ნაწახნაგები», «კერპი»; «გამოღნობილი», კვეთით გამოსახული: „საქმედ გამოქანდაკებული და გამოღნობილი“ **M,—**„ქმნად წახნაგებული და გამოღნობილი“ **G, მსჯ. 17,3;** „რომელნი ესავთ გამოქანდაკებულთა“ **O,—**„რომელნი ესავთ კერპთა“ **I, ეს. 42,17;** „იქმნეს თავისა მათისა კერპი გამოქანდაკებული“ **M,—**„იქმნეს თავთა თჳსთად გამოღნობილი“ **G, II შჯ. 9,12;** „არა იქმნე თავისა შენისა კერპი გამოქანდაკებული“ **II შჯ. 5,7;** „იყო სახე იგი გამოქანდაკებული რკინითა“ **წწტყ. 103-იდ;** „იგი თანა-წარჴდა გამოქანდაკებულთა მათ“ **pb.,—**„მან

თანა-წარვლნა ნაწახნაგებნი“ G, **მსჯ. 3,26.** იხ. ქან-დაკება.

**გამოჭარება** გამონელება, გამოხუნება: „ღჳნოჲ გამოჰქარდა ნაბალს“ **I მფ. 25,37**; „ვითარცა პირველი სალ-ბავი პორფირისაჲ არა გამოჰქარდების“ **მ. ცხ. 325r.** იხ. ქარება/ქარვება.

**გამოქმნა** ქმნა, კეთება; გამოკვეთა, გამოთლა: „შუბლი იგი უშუერადრე გამოუქმნიეს ჴელოვანთა მათ“ **ფლკტ. 150,30**; „მოიღო თიჴაჲ და შეზილა და გამოქმნა დედაკაცად“ **მ. ცხ. 182v**; „გამოქმნა იგი გამო-წერით“ **გამოსლ. 32,4**; „გამოქმნენ თავისა შენისა ფი-ცარნი ქვისანი“ **გამოსლ. 34,1.** „ხატნი იგი, გამოქმნულნი ქვისანი, დამუსრნა“ **ლონგ. წამ. 440.** იხ. ქმნა.

**გამოქსოვა** დადება: „გამოაქსოვა მას (კრეტსაბმელ-სა) ქერობინი“ **II ნშტ. 3,14.**

**გამოქსოილ-ი** «მოქსოვილი»: „კუართი იგი... იყო უკერ-ველ, მიერვე გამოქსოილ ყოვლადვე“ C,—„კუართი იგი (იყო) უკერველ, ზჳთ მოქსოვილ ყოვლად“ DE, **ი. 19,23.** იხ. ქსოვა.

**გამოქუან-** გამოტანა, «გამოსლვა», გამოღება: „რომელ-სა გამოჰქონდეს რქანი და ჭლაკნი“ **ფს. 68,32**; „ქუეყა-ნაჲ დაყამირებული, რომელსა გამოაქუნ ეკალი და კუროჲს-თავი“ **ფლკტ. 152,32**; „უბანთაცა ზედა გამოაქუნდეს უძლურნი“ **საქ. მოც. 5,15**; „გამოაქუნ ფურცელი“ C,—„გამოვალნ ფურცელი“ DE, **მრ. 13,28.** იხ. ქუან-.

**გამოქუცნვილ-ი** «გულარძნილი», «ღერღილი», გაწ-მენდილი: „შეწიროს გამოქუცნვილი მსხუერპლი გა-ნატეხთაჲ“ G, — „შეწიროს იგი, გულარძნილი იგი, მსხუერპლი განატეხთაჲ“ **O, ლევიტ. 6,21**; „ახალი ეტერი წინამოჲ გამოქუცნვილი (შესწირო)“ G,—„ახალი შეხუ-კვილი ნედლი ღერღილი (შესწირო)“ **O, ლევიტ. 2,14.**

**გამოღება** «მოღება», «გამორთუმა», «გამოწიალება», «დაპყრობა», მოცემა, მოტანა, გამოცილება, ჩამო-რთმევა, აღება, აღმოცენება: „ვითარცა ვენაჴმან ვერ გამოიღოს ნაყოფი თავით თჳსით“ C,—„ვითარცა-იგი ნა-სხლევსა ვერ ჴელ-ეწიფების ნაყოფისა მოღებად თავით თჳსით“ DE, **ი. 15,4**; „გამოიღეთ სამოსელი იგი პირ-ველი და შეჰმოსეთ მას“ DE,—„გამოართუთ მაგას კუა-რთი იგი წინაჲ და შთააცუთ მაგას“ C, **ლ. 15,22**; „გამო-იღო მწყერ-მარჴილი ზღჳთ“ pb.,—„გამოაწიალა მწყერ-მარჴილი ზღჳთ“ G, **რიცხ. 11,31**; „გამოიღო იგი (გალა-ადი) G,—„დაიპყრა იგი“ pb., **რიცხ. 32,39**; „გამო-იღის პური ქუეყანით“ **ფს. 103,14**; „გამოუღეთ ნაწ-ლევი მაგისი“ **ვარ. 811**; „გამოუღო უფლებაჲ მისგან“ **ვრდ. 98,21**; „ეწყო გეთსა და გამოიღო იგი“ **IV მფ. 12,17**; „რომელი-იგი გამოიღო კჳროს ბაბილონით“ **I ეზრა 4, 57**; „გამოვიღეთ იგი, რაჲთა წარვიღოთ იორ-დანედ დამარხვად მონასტერსა მას“ **ლიმ. 4,33.** „აღიმღერა შუენიერებითა თჳსითა და **გამოღებითა** მრავალთა მცენარეთაჲ-თა“ **ბ. კეს.-ექუს. დღ. 65,6.**

**გამოღებულ-ი** აყვანილი: „გამოღებულ ასულისა მიერ ფარაოჲსისა, იზარდებოდა სახლსა შინა სამეუფოსა“ **იპ. რომ.-კურთხ. მოხ. 118,9.** იხ. ღება; გამომღებელი, გამონაღები, მწუანის-გამოღება, ნაყოფის-გამოღება.

**გამოღებით** იხ. შინა-გამოღებით.

**გამოღლეძა** «გამობღულეძა», გამოგლეჯა: „გამოიღ-ლიძის დგმულმან მან სამოსლისა მისგან“ C,— „გამობღუ-ლიძის სიმტკიცემან მან ახლისამან“ **მთ. 9,16**; „გამო-იღლიძის სწორად თჳსა ახალმან მან (სადგმელმან) ძუელი-საჲ მის და უძჳრეს განხეთქილ იქმნის“ **მრ. 2,21.** იხ. [ღლეძა].

**გამოღრუვება**: „გამოაღრუვა შემოქმედმან ვითარცა სტჳრი (ღრიაკალთა ისარი)“ **ბ. კეს.-ექუს. დღ. 188,4.** იხ. [ღრუვება].

**გამოყენება** გამოცილება, გამოშორება: „მას ჟამსა გა-მოაყენნა მოსე სამნი ქალაქნი“ **ეს. 52,11.** იხ. ყენება.

**გამოყვანება** «განყვანება», «გამოგურა», გამოყვანა; გა-მოხსნა: „გამოვიყვანნე იგინი“ G,—„გამოგგუარ-ნე იგინი“ **M, მსჯ. 19,24**; „გამოიყვანა იესუ გარე“ DE,— „გამოჰგუარა იესუ გარე“ **ი. 19,13**; „გამოიყვანა ისრაჱლი შორის მისსა“ C,—„განიყვანა ისრაჱლი შორის მისსა“ **ფს. 135,14**; „გამოიყვანნა იგინი ბეთანიადმდე“ **C, ლ. 24,50**; „უფალმან გამოიყვანა საპყრობილით“ **საქ. მოც. 12,17**; „გამოგჳყვანნა ჩუენ მძლავრებისა-გან“ **ოქრ.-მარხ. და იონ. 101,4.**

**გამოყვანება** გამოსავალი: „ყოს გამოსაცდელსა მას თანა გამოყვანებაჲცა“ **I კორ. 10,13.** იხ. ყვანება; გამომ-ყვანებელი.

**გამოყოლა** გამოცილება: „გამოჰყვა მდიდარსა მას კუალადცა ვიდრე კარადმდე“ **მ. ცხ. 218v.** იხ. ყოლა.

**გამოყოფა** «გამორჩევა»; გამოშვერა, გამოღება: „სამნი ქალაქნი გამოიყვნე თავისა შენისად“ G,—„სამი ქა-ლაქი გამოირჩიოს უფალმან თავისა შენისა ქუეყანისა მისგან“ **M, II შჯ. 19,2**; „გამოყო ჴელი თჳსი წიაღთა-გან“ **გამოსლ. 4,7.** იხ. ყოფა; გამონაყოფი.

**გამოყრა** გამოცვენა, «განბერტყა»: „კუერთხითა გამო-იყარების გულის-სარეველი“ O, — „კუერთხითა განი-ბერტყების სონიჯი“ **pb., ეს. 18,27.** იხ. ყრა.

**გამოყრა** «აღმახუვა», აღესვა: „კაცმან ხურომან გამო-ყარა საქმარი თჳსი“ O,—„აღმახუა ხურომან“ **pb., ეს. 44,12.** იხ. ყრა.

**გამოყუავილება** ყვავილის გამოღება: „გამოაყუავილა ყუავილი და გამოიღო ნიგოზი“ G, **რიცხ. 17,8.** იხ. [ყუავი-ლება].

**გამოყუავნება** «აღყვავება»: „გამოაყუავნეთ ყუა-ვილი იგი თქუენი, ვითარცა შროშანი“ O,—„აღყუავდის ყუავილი, ვითარცა შროშანი“ **pb, ზირ. 39,19.** იხ. [ყუავნება].

**გამოყურვა** «სატეხი»: „შექმნა იგი გამოყურვისა მიერ“ G,—„სატეხითა განგეგმა იგი (ძელი)“ **I, ეს. 44,13.** იხ. [ყურვა].

**გამოშობა** შობა, წარმოშობა: „გამოშვეს და აღმოა-ცენოს და მოსცეს თესლი მთესვარსა“ **I, ეს. 55,10.** „ევების-მე მუცელსა დედისა თჳსისასა... შესლვად და **გამოშობად?**“ **ი. 3,4**; „ესრჱთ იქმნის გამოშობაჲ იგი ბოროტისაჲ წარ-დევნითა კეთილისაჲთა“ **გრ. ნოს.-კაც. აგებ. 167,17**; „უმჯობეს არს,.. მოჴსენებად გამოშობისა მისისა“ **იპ. რომ.-კუთხ. მოხ. 116,17.** იხ. შობა.

**გამოშო(ვ)რება** «განშორება», «გამოთქდომა», «გამო-ცლა», მოცილება, გაცლა: „გამოეშორნეს სახ-

ლით მიხაჲლით“ G, — „გან-ოდენ-ეშორნეს სახლსა მას“ M, **მსჯ. 18,22**; „გამოვაშორნეთ იგინი ქალაქისაგან“ M,—„გამოვსცალნეთ იგინი ქალაქისაგან“ G, **მსჯ. 20,32**; „გამოეშორენით შორის კრებულსა მაგას“ pb.,—„გამოთქდით საშუალისაგან შესაკრებელისა ამის“ G, **რიცხ. 16,21**; „არა გამოაშორნეს მართალსა თუალნი მისნი“ **იობ 36,7**; „გამოედით შორის მათსა და გამოეშორენით“ **მ. ცხ. 21v**. „წჳვი და მჴარი **გამოშორვებული** ძუალისაგან“ **ეზეკ. 24,4**. იხ. შორვება.

**გამოშუება** გამოშვება, გამოღება: „არა გამოუშუებდა სიტყუასა საწუთროჲსასა“ **მ. ცხ. 287v**. იხ. შუება; მოშუება.

**გამოჩემება** კუთვნება; გამოყოფა: „გამომიჩემენით მე ბარნაბა და სავლე“ **მრთ.** A, **კ. იერ.-სული წმ. 167**. იხ. ჩემება.

**გამოჩენა** «განცხადებულად მოსლვა», გამოცხადება: „რომელი არა გამოჩნდეს“ C,—„რომელი არა განცხადებულად მოვიდეს“ **მრ. 4,22**; „ჩუენებით გამოუჩნდა მას“ C,—„ეჩუენა... ჩუენებასა ღამისასა“ DE, **მთ. 1,20**; „კეთროვანებაჲ გამოჩნდა შუბლსა მისსა“ **II ნშტ. 26,19**; „ელია გამოჩნდა“ **ლ. 9,8**. იხ. ჩენა.

**გამოჩინება** «საცნაურ ყოფა», «გამოცხადება», ჩვენება, გაშიშვლება: „სიტყუაჲცა შენი გამოგაჩინებს შენ“ DE,—„სიტყუაჲცა შენი საცნაურ გყოფს შენ“ C, **მთ. 26,73**; „გამოაჩინე, რომელი გამოირჩიე ამათ ორთაგანი ერი“ **საქ. მოც. 1,24**; „რომელნი გამოაჩინებენ საქმესა შჯულისასა, დაწერილსა გულთა შინა მათთა“ **ჰრომ. 2,15**; „რომელი მეუფედ გამოაჩინებნ თავსა თჳსსა“ C, **ი. 19,12**; „საფუძველნი მისნი გამოვაჩინნე“ **ი. 10,33**. „**გამოჩინებად** მათ ზედა, რომელნი სხენან“ DE,—„გამოცხადებად მათდა, რომელნი... სხენან“ **ლ. 1,79**; „გამოიკითხა მათგან ჟამი იგი გამოჩინებისა მის ვარსკულავისაჲ“ **მთ. 2,7**; „მოელოდეთ გამოჩინებასა მას უფლისა ჩუენისასა“ **I კორ. 1,7**; „გამოჩინებაჲ სიყუარულისა თქუენისა... მათა მიმართ აჩუენეთ“ **II კორ. 8,24**.

**გამოჩინებულ-ი** გამოჩენილი, ცხადი, გამომსახველი: „განაწესენ გამოჩინებულნი და გამოუჩინებელნი დაბადებულნი“ **რიფს. 168,38**; „არღა გამოჩინებულ არს“ **I ეპ. ი. 3,2**; „სიტყუაჲ ასურასტანელთაჲ უფროჲს გამოჩინებულ არს თარგმანებისათჳს წიგნთაჲსა“ **ბას. კეს.-ექუს. დღ. 36,23**. იხ. ჩინება.

**გამოცდა** «განცდა», «გამოჭურვება»; გამორჩევა, გამოძიება; აწონ-დაწონა, ტვირთვა, კისრება: „უფალო, გამომცადე მე და მიცან მე“ Ꞁ,—„უფალო, განმცადე და მიცან მე“ Ꞇ, **ფს. 138,1**; „გამოცადე გული ჩემი და თირკუმელნი ჩემნი“ ꞆꝖ,—„გამოაჭურვენ თირკუმელნი ჩემნი და გული ჩემი“ Ꞁ, **ფს. 25,2**; „ჭურჭერი მეკეცისაჲ გამოცადის საჭუმილმან“ O, **ზირ. 27,6**; „ვითარცა-იგი სახედ სამორკინალოთა შინა გამოიცდების ძლიერი“ **მ. ცხ. 42r**; „გამოიცდი უმჯობესსა“ **ჰრომ. 2,18**; „სადა-იგი განმცადეს მე... გამომცადეს მე“ **ჰებრ. 3,9**; „საქმენი თჳსნი გამოიცადენით კაცად-კაცადმან“ **გალ. 6,4**; „ღმრთისა საშჯელი გამოიცადონ“ O, **სიბრძ. სოლ. 12,26**. „რომელი-იგი განცადეს **გამოცდითა**“ **იპ. რომ.-კურთხ. მოხ. 142,20**.

**გამოცდილ-ი** რჩეული, ხალასი; მცოდნე, მარჯვე: „ვითარცა ვეცხლი... გამოცდილი, განწმედილი მიწით შჳდ წილად“ **ფს. 11,7**; „მიეც... შჳდ ათასი ტალანტი ვეცხლისაჲ გამოცდილისაჲ“ **I ნშტ. 29,5**; „მისცა მას... ოქროჲსა გამოცდილისა სასწორი უჩუენა“ **I ნშტ. 28,18**; „კაცსა გამოცდილსა ჰრცხუენინ პირისაგან“ **ზირ. 21,25**; „ვითარცა გამოცდილი მკურნალი“ **მ. ცხ. 158r**; „გამოცდილ იყო ბრძოლასა“ **ქ. ცხ. 44,10**. იხ. ცდა; გამომცდელი, გამოუცდელი.

**გამოცდილება** ცდა, განხილვა, გასჯა; ცოდნა: „გამოცდილებაჲ იგი მათი იცით“ **ფლპ. 2,22**; „გამოცდილებაჲ ეგე თქუენი სარწმუნოებისაჲ შეიქმს მოთმინებასა“ **ეპ. იაკ. 1,4**; „მრავალმან მან გამოცდილებამან ჭირისამან... გარდაჰმატა“ **II კორ. 8,2**; „უკუეთუ ვისმე გამოცდილებაჲ სწადის“ O, **სიბრძ. სოლ. 8,8**.

**გამოცემა** «აღმობოყინება», აღმოცენება, გამოდინება, გამოტანა; «მოცემა»: „რომელთა გამოსცემენ წყალნი“ O,— „რომელთა აღმობოყინებენ წყალნი“ G, **ლევიტ. 11,10**; „გამოსცეს მდინარემან მყუარი“ **გამოსლ. 8,3**; „სცა კლდესა და გამოეცნეს წყალნი“ **ფს. 104,41**; „რომელმან გამოსცეს ხილი თჳსი ჟამსა თჳსსა“ **ფს. 1,3**; „უსულოთა მათ ჴმაჲ გამოსციან“ **I კორ. 14,7**; „არა გამოსცის ხარკი დრამისაჲ“ **მთ. 17,24**; „რომელმან გამოჰსცის (მოსცეს Q) თესლი მთესვარსა“ **II კორ. 9,10**; „გამოსცემდა ზღუაჲ ცოცხალთა“ **ნრს. 73,15**; „გამოსცეს ნაყოფი“ **ეზეკ. 17,8**; „გამოეცნეს წყალნი“ **ფს. 77,20**.

**გამოცემა** გაცემა: „გამოგუცენ ქალაქი მათი“ **ივდ. 7,9**. იხ. ცემა.

**გამოცენება** «გამოდინება»: „ნუ კლდისა ამისგან გამოგიცენოთა წყალი?“ G,—„ნუ კლდისა ამისგან გამოგიდინოა თქუენ წყალი?“ pb., **რიცხ. 20,10**. იხ. ცენება.

**გამოცვალება** გამოცვლა, განახლება: „კარი ესე ძუელი არს სენაკისაჲ და უნდა გამოცვალებაჲ“ **მ. ცხ. 169v**. იხ. ცვალება.

**გამოცლა** «გამოშორება»: „გამოიცალნეს ქალაქით“ G,—„გამოაშორნეს ქალაქსა“ M, **მსჯ. 20,31**. იხ. ცლა.

**გამოცნობა** ცოდნა: „შჯულისაგან არს გამოცნობაჲ ცოდვისაჲ“ **ჰრომ. 2,20**. იხ. ცნობა.

**გამოცხადება** «განცხადება», «ჩუენება», «გამოჩინება» «გრძნობა», განმარტება, გაშიშვლება, გაცნობა: „გამოეცხადნეს მრავალთა“ DE,—„ეჩუენნეს მრავალთა“ C, **მთ. 27,53**; „არავისა უნდა გამოცხადებაის“ C,—არა უნდა, რაჲთამცა აგრძნა ვინმე“ **მრ. 7,24**; „გამოუცხადა თავი თჳსი იესუ მოწაფეთა თჳსთა“ C,—„განუცხადა იესუ თავი თჳსი მოწაფეთა თჳსთა“ **ი. 21,1**; „რომელმან გამოაცხადის, ვითარცა ნათელი, სწავლულებაჲ“ **ზირ. 24,37**; არა არს დაფარული, რომელი არა გამოცხადნეს“ **ლ. 8,17**; „მანვე მეორედ გამოაცხადნეს“ **იპ. რომ.-კურთხ. ისაკ. და იაკ. 6,11**; „ვინ-მე გამოაცხადოს პირი შემოსილებისა მისისაჲ“ **იობ 41,4**; „გამომიცხადე მე, რომელსა ვილოცევდ შენგან“ **დან. 2,23**; „მეორესა ჯერსა გამოეცხადა იოსეფ ძმათა თჳსთა“ **საქ. მოც. 7,13**.

**გამოცხადება** გამოჩენა; ნათლისღება; სახე, აზრი:

„გამოცხადებად მათდა" C,—„გამოჩინებად მათ ზედა" DE, **ლ. 1,79**; „გამოცხადებაჲ იესუ ქრისტჱსი" **I ეპ. პეტრ. 1,13**; „გაუწყო შენ გამოცხადებაჲ იგავთაჲ" **III ეზრა 4,47**.

**გამოცხადებით** თამამად: „გამოცხადებით იქადაგების" **ს. გაბ.-დაჯდომ. 134,34**. იხ. გამომცხადებელი, ცხადი.

**გამოცხობა** გაცხელება, შეწვა: „ყოველივე, რომელიცა გამოცხვების ცეცხლითა... არა ჭამა" **მ. ცხ. 120v**; „შეზილა ცომი, შედვა იგი (თევზი) მას შინა და გამოაცხო" **მ. ცხ. 124r**.

**გამოცხობილ-ი** «შემცხვარი», გამომცხვარი: „გამოცხობილი თორნითა (შესაწირავი)" O,—„შემცხვარი თორნითა (ძღუენი)" G, **ლევიტ. 2,4**. იხ. ცხობა; გამომცხვარი.

**გამოძება** «გამოჴდა», გამოძევება, გამოგდება: „შეჰრისხნა და მეყსეულად გამოაძო იგი" **მრ. 1,43**; „შეიპყრეს და დაჰსდევს მას წყლულებაჲ და გამოაძეს იგი" **ლ. 20,12**; „გამომაძეთ მე სახლისაგან მამისა ჩემისა" M,—„გამომჴადეთ სახლით მამისა ჩემისაჲთ" G, **მსჯ. 11,7**. იხ. [ძება].

**გამოძეგუვა** «კუერთხვა», გამოცეხვა: „გედეონ... გამოსძეგუდა იფქლსა კუერთხითა საწნეხელსა შინა" M,—„გედეონ კუერთხვიდა იფქლვილსა საწნეხელსა შინა" G, **მსჯ. 6,11**. იხ. [ძეგუვა].

**გამოძიება** «მიჴდა», კვლევა, ძიება, ძებნა, ჩხრეკა, ცილობა, გამოკითხვა: „გამოძიებით გამოიძიოს უფალმან ღმერთმან შენგან" G,—„მიჴდით მიგჴადოს უფალმან ღმერთმან შენგან" **M, II შჯ. 23,21**; „მარადის გამოეძიებდეს წიგნებსა მას" **საქ. მოც. 17,11**; „სიბრძნე ყოვლისა წინა გამოიძიოს" **ზირ. 39,1**; „გამოეძიებდეს ურთიერთას" **მრ. 9,10**; „გამოძიებით გამოიძია" **ოოვ. 1,7**; „რასა გამოეძიებთ ურთიერთას" **მრ. 9,16**; „გამოწულილვით გამოეძიებდა საქმეთა ჩუენთა" **მ. სწ. 28,3**. „ვერვინ შემძლებელ არს კაცი უღმრთოთაგანი გამოძიებად" **ფოკა 341r**; „ვერ შესაძლებელ არს გამოძიებაჲ მეცნიერებისა მისისაჲ" **ეს. 40,28**; „გამოძიებანი გულისანი" **მსჯ. 5,16**; „ვითარ იყო ჴდომაჲ და გამოძიებაჲ არამცირედი" **საქ. მოც. 15,2**; „არა არს გამოძიებაჲ საქმეთა მათთაჲ" **ბარ. 3,18**; „გამოძიებისათჳს კუართისა უფლისა" **ქ. ცხ. 88,5**. იხ. ძიება; გამოუძიებელი, სიტყჳს-გამოძიება.

**გამოწევა** გამოსვლა: „უდაბნოსა შინა, რომელი გამოაწევს საზღვრისაგან ამორეველთაჲსა" G, **რიცხ. 21,13**. იხ. წევა.

**გამოწერა** «დაწერა», დახატვა, გამოსახვა: „გულთა მათთა გამოვწერნე იგინი" **ჰებრ. 8,10**; „გამოვწერნე იგინი გონებათა მათთა" **იერემ. 31,33**; „მოიღე თავისა შენისა ალიზი... და გამოსწერო მას ქალაქი იერუსალჱმი" **ეზეკ. 4,1**; „გამოწერე სახელი კუერთხსა მისსა" pb.,—„სახელი მისი დაწერე კუერთხსა ზედა მისსა" G, **რიცხ. 17,2**; „ეკლესიაჲცა ალაჱნიან უწინარჱს ხატებისა, რომელი გამოწერიან მას შინა" H—**622,58r**; „ტჳფართა ნებისათა ცვალიან მსგავსებაჲ და გამოწერნიან, ვითარცა ჰნებავნ" Ath.—**11, 200v**; „გამოწერა ჯუარად დიდად ქართა ზედა" **ფლპ. 8,32**. „მხატვართა მიამსგავსიან **გამოწერით** ხატთა მეფეთასა სახითა და შემკულებითა მათითა" **ბ. კეს.-ექუს. დღ. 149,8**; „გული მისცის მსგავსებასა გამოწერისასა" **ზირ. 38,28**.

**გამოწერილ-ი** გამოხატული: „გამოწერილ თავსა თჳსსა ქრისტე სახითა ცხორებისაჲთა" **იპ. რომ.-კურთხ. მოხ. 168,1**; „პირად-პირად გამოწერილ და აღმკულ არიან შჱნებული ესე" **ფლკტ. 133,27**; „იხილნა... ხატნი გამოწერილნი ხატვით" O, **ეზეკ. 23,14**; „ვითარცა ხატი მეუფეთაჲ, გამოწერილი შუენიერად რჩეულითა მით მრავლითა წამლითა" Sin.—**97, 54v**. იხ. მოწერა.

**გამოწიალება** «გამოღება», გამოტანა: „გამოაწიალა მწყერ-მარჴილი ზღჳთ" G,—„გამოიღო მწყერ-მარჴილი ზღჳთ" pb., **რიცხ. 11,31**. იხ. წიალი.

**გამოწმედა** «განრგნება», გამოცეხვა, გამოსუფთავება, განბანა: „გამოწმიდა, რომელი-იგი შეეკრიბა" OM,—„განარგნა, რომელი შეეკრიბა" G, **რუთ 2,17**. „უძილებაჲ იგი მისი გამოდნობასა და **გამოწმედასა** საჭუმილისასა" **ზირ. 38,35**; „განრცხად მათ შიდა საქმე იგი ყოვლად-დასაწუელთა და გამოწმედად მათ შინა" **II ნშტ. 4,6**.

**გამოწმედილ-ი** სუფთა: „გამოწმედილთა მათ აღწერილთა ზედა წალებულ არს სიტყუასა ამას" **ბ. კეს.-ექუს. დღ. 59,23**. იხ. წმედა.

**გამოწოვა** «გამოტჳნვა», მოსმა, წოვა, წველა, შესრუტვა: „სიპოხე მათი გამოტჳნოს" G,—„სიპოხჱ მათი გამოსწოოს" pb., **რიცხ. 24,8**; „გამოწოონ სისხლი მათი, ვითარცა ღჳნოჲ" **ზაქ. 9,15**; „სარწმუნოვებით გამოსწოვენ ზეცისასა მას სულსა, ვითარცა სძესა" **იპ. რომ.-კურთხ. მოხ. 178,14**; „რომელნი გამოსწოვენ მცნებათაგან უფლისათა" **იქვე, 188,14**; „ვითაოცა სახედ ცეცხლი სანთლისაჲ, რომელი გამოსწოვნ პატრუკსა საზრდელსა მისსა" **ბ. კეს.-ექუს. დღ. 47,30**. იხ. წოვა.

**გამოწუთომა** «დაწუთომა», წვეთება: „ძელისაგან სისხლი გამოსწუთეს (დაწუთეს O)" **I, III ეზრა 5,5**. იხ. წუთომა.

**გამოწჳმება** წვიმად მოვლინება, «წჳმება»: „წყალობაჲ და მეცნიერებაჲ გონიერებისაჲ გამოუწჳმა მას" **ზირ. 1,24**; „თავადმან გამოუწჳმოს მას სიტყუაჲ იგი სიბრძნისაჲ" O,—„მან უწჳმოს სიტყუანი სიბრძნისა თჳსისანი" pb., **ზირ. 39,9**. იხ. წჳმება.

**გამოწულილვა** გამოკითხვა, გამოძიება: „მრწამს სიტყუაჲ შენი და არა გამოვიწულილავ" **მ. სწ. 22,9**; „მოვედ და გამოვიწულილოთ, ოდეს იყო დასაბამი მარხვისაჲ" **ბ. კეს.-მარხ. 52v**. „ყოვლითა **გამოწულილვითა** გამოეძიებს" **მ. სწ. 128,29**; „ასწავებენ... არა ხოლო უქმობასა, არამედ სიჩქურესა და გამოწულილვასა" **I ტიმ. 5,13**.

**გამოწულილვით** ნამდვილად, დაწვრილებით, ზედმიწევნით: „თჳთ გამოწულილვით იცით" **I თეს. 5,2**; „გამოეძიებდეს გამოწულილვით" **ბ. კეს.-ექუს. დღ. 214,33**. იხ. წულილვა.

**გამოწურვა** წურვა, გამოხდა; ჭირვება: „მოვიღე ყურძენი იგი ჭელსა ჩემსა და გამოვწურე სასუმელსა შინა"

**დაბ. 40,11**; „გამოწურა საწმისი იგი და გამოჴდა (დას-
წუთა G) ცუარი საწმისისა მისგან და აღავსო ფილი წყლითა
მით“ M, **მსჯ. 6,38**; „შენ გამოსწურო ზეთი“ **მიქ. 6,
15**; „ერსა ქუეყანისასა გამოსწურავთ სიცრუვით“
**ეზეკ. 22,29**. „სამოსელი დაბაყლებული განრცხითა და **გა-
მოწურვითა** განსპეტაკნის“ **წარტყ. იერუს., გვ. 662**.

**გამოწურვილ-ი** გამოხდილი; შეჭირვებული: „აღსუა-
რული ზეთითა გამოწურვილითა“ **რიცხ. 28,5**;
„ვაცხოვნო გამოწურვილი იგი“ **სოფ. 3,19**. იხ.
წურვა.

**გამოწყვა** გამოწურვა: „მიყო ჴელი თჳსი ანგელოზმან მან
წუთხსა მას და წალასა ფერჴისასა და გამოწყო იგი“ **მ.
ცხ. 172. v**. იხ. წყვა.

**გამოწყობა** ჯარის, გუნდის გაწყობა; შეტაკება: „ცით
გამოეწყვნეს ვარსკულავნი“ **მსჯ. 5,20**; „მასცა კუალად
გამოეწყვნეს“ **მრ. 12,4**. იხ. წყობა.

**გამოწყუეტა** მოცილება, მოშორება: „არა გამოსწ-
ყუეტს თუალთა მისთა მისგან“ **თეკლა 96,7**. იხ. წყუეტა.

**გამოჭედა** გამოკვერვა, გამოსახვა: „ჭელოვანი ოქრომჭე-
დელი ნებიერად გამოსჭედს ხატსა სამეუფოსა“ **მ. ცხ.
431v**. იხ. ჭედა.

**გამოჭედილ-ი** ჩამოსხმული; გამტკიცებული: „წყეულ
იყავნ იგი კაცი, რომელმან იქმნეს... კერპნი გამოქანდაკებულნი
და გამოჭედილნი“ pb., **II შჯ. 27,15**; „ჩუენ გუაქუს
ჯაჭუ-ჭური სულისაჲ სარწმუნოებისა მიერ გამოჭედი-
ლი“ **მ. ცხ. 15r**. იხ. ჭედა.

**გამოჭენება** იძულება: „გამოვიდის მწრაფლ გამოჭენე-
ბითა ბუნებისაჲთა“ **ბ. კეს.-ექუს. დღ. 165,1** იხ. ჭენება.

**გამოჭეშმარიტება**: „რომელსა გამოუჭეშმარიტებ-
და მათ წმიდაჲ იგი მოწამჱ“ **H—341,9**.

**გამოჭეშმარიტება** გამოკვლევა, დაზუსტება: „ესე-
ცა მნებავს გამოჭეშმარიტებად“ **მრთ. D, ს. გაბ.-
მოც. საჴს. 97,4**.

**გამოჭეშმარიტებით** დანამდვილებით: „გამოჭეშმა-
რიტებით მათთჳს განვაჩინნეთ სიტყუანი“ **იპ. რომ.-
კურთხ. მოხ. 174,8**; „გეძიებდ გამოჭეშმარიტებით
მჴეცისა მისთჳს“ **დან. 7,19**. იხ. ჭეშმარიტება.

**გამოჭმა** „იჭედნენი... გამოშჭამენ ნაწლევსა“ H—
**341, 788**. იხ. ჭამა.

**გამოჭრა** კვეთა, თხრა: „სატეხითა შექმნა და გამოჭრა
იგი“ **ეს. 44,12**.

**გამოჭრა ქანდაკებით** გამოქანდაკება: „გამოჭრა მას
ზედა ქანდაკებით დანაკის-კუდები და ჯაჭუები“ **II
ნშტ. 3,5**. იხ. ჭრა.

**გამოხადა** «ხადა», წოდება: „მიუვლინეს მას და გამო-
ჰხადოდეს“ DE,—„შეავლინეს ხადად მისა“ C, **მრ.
3,31**; „გამოჰხადოდეს ლოტს“ **დაბ. 19,5**. იხ. ხადა.

**გამოხატვა** დახატვა, გამოსახვა, მოხაზვა, «გამოთლა»:
„ვიდრემდე გამოიხატოს ქრისტე თქუენ შორის“ **გალატ.
4,19**; „გამოუხატო მათ სახლი“ **ეზეკ. 43,11**; „რაჲსა
ესრჱთ უშუერად გამოხატეთ აპოლონი“ **ფლკტ. 151,4**;
„რომელნიმე ფიცართა გამოჰხატვ̃ენ“ **მრთ. S, ბას.
კეს.-40 სბსტ. 116,1**.



**გამოხატვა** ნახატი, სურათი; დახამხამება: „გამოხატ-
ვაჲ იგი სახლისაჲ მის თხემსა ზედა მის მთისასა“ **ეზეკ. 43,
11**; „უჩუენნა მას ყოველნი სუფევანი სოფლისანი გამო-
ხატვითა ჟამისაჲთა“ **ლ. 4,5**. იხ. ხატვა; გამომხატვარი,
მოხატული.

**გამოხატულ-ი** დახატული, გამოსახული, გამოქან-
დაკებული: „იხილნა კაცნი გამოხატულნი კედელსა,
ხატნი გამოწერილნი ხატვით“ **ეზეკ. 23,14**; „გამოხატულ-
სა ხუროებით განზრახვითა კაცთაჲთა“ **საქ. მოც. 17,29**;
„გამოხატულთა თჳსთა ჰმონებდეს“ **IV მფ. 17,41**.

**არლა გამოხატულ-ი** გამოუსახველი, ჩაუსახველი:
„მოურყუნენ ყრმაჲ მისი არლა გამოხატული“ **გამოსლ.
21,22**. იხ. ხატვა; გამომხატვარი, მოხატული.

**გამოხევა** «მოხევა»: „გამოჰხიოს იგი სამოსლისაგან“
G,—„მოჰხიოს იგი სამოსლისაგან“ pb., **ლევიტ. 13,55** იხ.
ხევა.

**[გამოხეთქა]** იხ. ხეთქა; გამონახეთქი.

**გამოხილვა** გამოკვლევა, გამოძიება: „გამოვიხილო
იერუსალჱმი სანთლითა“ **სოფ. 1,12**; „**გამოხილვა**“ **IV
მფ. 10,23**. იხ. ხილვა.

**გამოხლდომა** გამოხტომა, ლტოლვა: „გამოხლდნა
ეშმაკი იგი მისგან“ **მ. ცხ. 199r**. იხ. ხლდომა.

**გამოხუეწა** კანის გაცლა, გათლა: „გამოხუეწა იგი
(კუერთხი) იაკობ, ნაჭურცენი მისი ნედლი მოსძარცუა, და
აჩნდა კუერთხთა მათ თეთრი იგი, რომელი გამოეხუეწა
ჭრელი“ **დაბ. 30,37**. იხ. ხუეწა.

**გამოხუმა** გამოღება: „გამოიხუნენ ძუალნი მეფეთა
იუდაჲსთანი“ **იერემ. 8,1**; „ფერჴნი მათნი გამოუხუნა
ძელისა მისგან“ **ვარ. 804**. იხ. ხუმა.

**გამოჴდა** «გამოძება», გამოღება, გამოყვანა, მოძარც-
ვა: „გამომჴადეთ სახლით მამისა ჩემისაჲთ“ G,—„გა-
მომაძეთ მე სახლისაგან მამისა ჩემისა“ M, **მსჯ. 11,7**;
„მართუენი გამოიჴადნის“ **ფიზ. XXI, 11**; „გამოიჴა-
და ყოველმან ერმან საყურები ოქროჲსაჲ ყურთაგან მათთა“
**გამოსლ. 32,3**. იხ. ჴდა.

**გამოჴდომა** «გამოსლვა», ამოსვლა, გამოცილება,
ხვდომა: „ვითარ გამოჴდა იგი მიერ ნავით“ C,—„ვითარ-
ცა გამოვიდეს იგინი ნავით“ DE, **მრ. 5,2**; „გამოუჴდა
წილი მატათიას ზედა“ **საქ. მოც. 1,26**; „ცხენი უმწყო გა-
მოჴდის ფიცხლად“ **ზირ. 30,8**; „გესლი იგი არა გამო-
ჴდა მისგან“ **ეზეკ. 24,6**; „არა გამოჴდა მას ზედა წი-
ლი“ **ეზეკ. 24,6**. იხ. ჴდომა.

**გამოჴსნა** შველა; შეძენა, «მოჴსნა», სანაცვლოს მი-
ცემა: „გამოიჴსნეს იგი“ **გამოსლ. 21,8**; „რაჲთა შჯუ-
ლისა ქუეშე მყოფნი გამოჴსნეს“ **გალატ. 4,5**; „ვერ
გამოიჴსნეს რავდენითავე საჴმრითა მტერობისა მისგან“
**იგ. სოლ. 6,35**; „მედად განისყიდენით და არა ვეცხლისა
მიერ გამოიჴსნნეთ“ pb.,—„მედად განიფრდენით და არა
ვეცხლითა მოიჴსენენით“ O, **ეს. 52,3**.

**გამოჴსნა** განთავისუფლება: „მოწევნულ არს გამო-
ჴსნაჲ თქუენი“ **ლ. 21,28**; „მოსცემდა გამოჴსნასა
ვეცხლისა მისგან“ **კ. იერ.-ნათლისღ. 86,21**; „საუკუნო გა-
მოჴსნაჲ̃პოვა“ **ჰებრ. 9,12**. იხ. ჴსნა.

**გამოჴუება** დაკლება, «მოკლება», გამოლევა: „არცა შეეძინოს, არცა გამოეჴუას“ O,—„არცა შ[ე]ემატოს და არცა მოაკლდეს“ pb., **ზირ. 42,22**; „გამოაჴუა სასყიდელსა მას“ **საქ. მოც. 5,8**; „გამოეჴუების ძუალთა ჩუენთა დღითი-დღედ სლვითა უღირსთაჲთა ჩუენ ზედა“ **პოვნაჲ სტეფ. 64,14**. იხ. ჴუება.

**გამოჴურვება** «გამოცდა», «განცდა», გაწმენდა, ბრძმედში გატარება: „გამოაჴურვენ თირკუმელნი ჩემნი და გული ჩემი“ Ⴂ,—„გამოცადე გული ჩემი და თირკუმელნი ჩემნი“ Ⴀ, **ფს. 25,2**; „სიტყუამან უფლისამან გამოაჴურვა იგი“ Ⴂ,—„სიტყუამან უფლისამან განცადა იგი“ C, **ფს. 104,19**; „გამომაჴურვენ ჩუენ, ვითარცა გამოიჴურვის ვეცხლი“ **ფს. 64,10**.

**გამოჴურვებულ-ი** «რჩეული», ბრძმედში გატარებული: „ვითარცა ვეცხლი გამოჴურვებული, რჩეული, გამოცდილი, განწმედილი მიწით შჳდ წილად“ Ⴀ, **ფს. 11,7**. იხ. ჴურვება; გამოუჴურვებელი.

**გამოჴშვა** გამოხურვა: „გამოჰჴშა კარი“ **IV მფ. 4,4**. იხ. ჴშვა.

**[გამოჯდომა]** ჯდომა: „მეფჱ გამოჯდომილ არს ბჭეთა ზედა“ **III მფ. 19,8**. იხ. ჯდომა.

**გამოჯდომილ-ი** «განჯდომილი», «უწმიდური», წიდოვანი: „იქმნა იერუსალჱმი, ვითარცა დედაკაცი (გამოჯდომილი O) განჯდომილი შორის მათსა“ I, **გოდ. იერემ. 1,17**; „რომელი დაწვეს დედაკაცისა თანა გამოჯდომილისა (უწმიდურისა pb.)“ G, **ლევიტ. 20,18**; „არაწმიდებისაებრ დედაკაცისა გამოჯდომილისა იქმნა გზაჲ (ეზოჲ O) მათი“ I, **ეზეკ. 36,17**. იხ. ჯდომა.

**გამსხმელ-ი** იხ. მერცხლის-გამსხმელი.

**-გან** -ად, ნაწილად. იხ. ორგან.

**-გან** «-თჳს», «მიერ», «ძლით»: „რომლისათჳს ფუცა მისთჳს უსამართლოდ“ G,—„რომლისაგან ფუცა ნაცილად“ O, **ლევიტ. 6,5**; „ვაჲ, ვისგან მოვიდეს“ DE,—„ვაჲ მისა, რომლისა ძლით მოვიდეს“ C, **ლ. 17,1**; „დანიელ წინაჲსწარმეტყუელისაგან“ C,—„დანიელ წინაწარმეტყუელისა მიერ“ DE, **მთ. 24,15**.

**გან-ი** მიზანი, საგანი; წერტილი: „განმავსო მე, ვითარცა განი ისრითა“ **გოდ. იერემ. 3,12**; „ვითარცა ისარი, განტყორცებული განსა“ **სიბრძ. სოლ. 5,12**; „ვსდევ განსა მას ზეცისა ჩინებისა ღმრთისასა ქრისტე იესუჲს მიერ“ **ფილპ. 3,14**; „ემსგავსოს მოისარსა, რომელმან უფროჲს ზომისა არა მოჰზიდნის მშჳლდსა, ნუუკუე გარდაავლოს განსა, და არცა უმცრო ზომისა, ნუუკუე დააკლდეს და ვერ მიაწინეს... არამედ ზომით ყვის და მართლ თუალი მიაყვანის, რაჲთა განემარჯოს მიმთხუევაჲ განისაჲ“ **ბალავ. 164, 21-24**.

**განაზნაურება** განთავისუფლება, აზნაურად გახდომა: „მცნებამან სულისამან განგააზნაურა შენ“ **ფიზ. XV, 35**; „აზნაურებითა მით, რომლითა ქრისტემან ჩუენ განგუააზნაურნა, მტკიცედ დეგით“ **გალატ. 5,1**; „მადლი და შეგობრებაჲ განააზნაურებს“ **იგ. სოლ. 25,10**. იხ. აზნაურება.

**განათეულება** მეათედის მიცემა ან მიღება: „ათეული განაათეულო ყოვლისა ნაშრომისა თესლისა შენისაჲ“ **II შჯ. 14,22**. „ხოლო სრულ-ჰყო თუ **განათეულებაჲ** ყოვლისა ათეულისა ნაშრომთა ქუეყანისათაჲ“ **II შჯ. 26,12**. იხ. ათეული.

**განათლება, განნათლება** სინათლის მიცემა, განათება, «ნათლის მიღება», მონათვლა: „ვითარცა-იგი სანთელი ელვითა განგანათლოს შენ“ **ლ. 11,36**; „განმინათლო ბნელი ჩემი“ **II მფ. 22,29**; „მიიღეთ ნათელი“ Ⴀ,—„განათლდით“ Ⴂ, **ფს. 33,6**; „განგანათლოს შენ ქრისტემან“ **ეფეს. 5,14**; „ევედრებოდეს იოვანეს, რაჲთა განანათლნეს იგინი“ **ი. მოც. 77,8**; „რომელი განანათლებს ყოველსა კაცსა“ **ი. 1,9**.

**განათლება** მონათვლა, მოქცევა: „მიზეზნი განათლებისა ჩუენისანი“ **შუშ. ბ I, 5**.

**განათლებულ-ი** ნათელი: „რაჲსათჳს დაუტევე განათლებული შჯული?“ **იზტ. 120,12**; „სახარებისა განათლებითა განათლებულ“ **ხ. გაბ.-მოციქ. 90, 43**. იხ. ნათელი.

**[განაკუერცხლება]** ნაკვერცხლად ქცევა: „განაკუერცხლებულ ჰგონიედ“ **მრთ. A, ბას. კეს.-მარხ. 58v**. იხ. ნაკუერცხალი.

**განარგნება** «გამოწმედა»: „განარგნა, რომელი შეეკრიბა“ G,—„გამოწმიდა, რომელი-იგი შეეკრიბა“ pb., **ეზეკ. 23,14**. იხ. არგანი.

**განასოება** «განყოფა ასოდ-ასოდ»: „განაასოა იგი ძუალთაებრ მისთა ათორმეტ ასოდ“ G,—„განყო იგი ასოდ-ასოდ ათორმეტად ნაწილად“ M, **მსჯ. 19,29**. იხ. ასო.

**განატეხ-ი** ნატეხი პურისა: „მსხუერპლი განატეხთაჲ“ **ლევიტ. 6,21**. იხ. ტეხა; ნატეხი.

**განაყოფ-ი** წილი: „მისცემდეს ნაწილსა და განაყოფსა შემასხმელთა მათ“ **ნეემ. 12,46**. იხ. ყოფა; განყოფა, გამონაყოფი.

**განაწილება** «განყოფა»: „შენ განუნაწილო ერსა ამას ქუეყანაჲ“ **ისუ ნ. 1,6**. იხ. წილი.

**განაწილვა** ხვედრი: „იყოს ქუეყანაჲ ესე თქუენდა სამკჳდრებელ განაწილვით“ **ეზეკ. 47,14**. იხ. წილვა.

**განახევრება** «განყოფა», აქნა, გაპობა: „წარჰკუეთოს... თავი მისი საქცეელითგან და არა განახევროს“ O,—„მოჰკუეთოს... თავი მისი ქედითგან და არა განყოს“ G, **ლევიტ. 5,9**; „განახევრა იგი შორის“ **დაბ. 15,10**. იხ. ნახევარი.

**განახლება** «ცვალება», ახლად ქცევა: „განაახლნეს ჴორცნი მისნი, ვითარცა საგოზლითა კედელი“ **იობ 33,25**; „სალმობანი ჩემნი განმიახლდეს“ **ფს. 38,3**; „განახლდენ ძლიერებითა“ M,—„იცვალონ ძალი“ O, **ეს. 40,31**; „განახლდეს, ვითარცა ორბისა, სიჭაბუკჱ შენი“ **ფიზ. IX, 1**. „(აპოლონ)... მრავალთა აცთუნებს **განახლებითა**“ **ფლკტ. 188,19**; „შეიცვალენით განახლებითა მით გონებისა თქუენისაჲთა“ **ჰრომ. 12,2**. იხ. ახალი; განმაახლებელი.

**განახლება** ენკენიობა, განახლების დღესასწაული: „განვაახლოთ შარავანდედობაჲ ეგე მაგისი“ **I მფ. 11, 14**; „**განახლებისათჳს** სახლისა“ **ფს. 29 (სათაური)**. იხ. ახალი.

**განაჴმობ-ი** აპოხტი, ხმელი ხორცი: „განამჴნის თავთა თჳსთათჳს განაჴმობნი გარემოჲს ბანაკისა“ G, **რიცხ. 11,32**. იხ. განჴმობა.

**განბანა** «ბანა», «დაბანა»: „ვიდრე არა განიბანნიან, არა ჭამიან“ C,—„უკუეთუ არა იბანნიან, არა ჭამიან“ DE, **მრ. 7,4**; „განიბანოს წყლითა“ G,—„დაიბანოს წყლითა“ M, **ლევიტ. 14,8**; „განბანა იგი სძითა და ღჳნითა“ **პავლე მოც. 48,8.**

**განბანა** «განრცხა», გარეცხვა: „განბანაჲ სასუმელთაჲ“ C,—„განრცხაჲ სასუმელებისაჲ“ DE, **მრ. 7,4.** „**განბანილი** იგი განწმდის“ **მრთ. A, ბას. კეს.-მარხ. 51v**; „განბანილი გუამითა წყლითა წმიდითა“ **ჰებრ. 10,22.** იხ. ბანა.

**განბასრება** «გინება», «განკიცხვა», დაცინვა, შეურაცხყოფა: „მათ განბასრეს იგი“ C,—„ხოლო იგინი აგინებდეს მას“ **ი. 9,28**; „განბასრა იგი და შეჰმოსა სამოსელი სპეტაკი“ C,—„განკიცხეს იგი და შეჰმოსეს მას სამოსელი ბრწყინვალჲ“ DE, **ლ. 23,11**; „განბასრე ზაკულებაჲ მზაკუვრისაჲ მის“ **ანდ.-ანატ. 214,21**; „განგბასრა შენ ქალწულმან“ **IV მფ. 19,21.** „**განბასრებისათჳს** მოილო მან ბოროტი იგი პატიჟი“ **მ. ცხ. 280,5.** იხ. ბასრება/ბასრობა.

**განბებკა** «განკაფა», გაცვეთა: „სამოსელნი შენნი არა განიბებკნეს შენგან“ G,—„სამოსელი შენი არა განგიკფდა“ M, **II შჯ. 8,4.** იხ. [ბებკა].

**განბერვა** გაბერვა; «განნქრევა»: „განუჴურიტეს ტყავი კოჭთა მათთაჲ და დაადგეს ნესტჳ და განბერნეს ცოცხალნი სამნივე“ **რიფს. 177,19**; „განვბერენ იგინი“ pb.,—„განანქრიეთ იგი“ O, **მალაქ. 1,12.** იხ. ბერვა.

**განბერტყა** «განყრა», «გამოყრა»: „განვბერტყნე“ G,—„განვიყარნე მტერნი ჩემნი“ M, **მსჯ. 16,20**; „ტრედი... განიბერტყს ფრთეთა თჳსთა“ **მ. ცხ. 453v**; „კუერთხითა განიბერტყების სონიჯი“ pb.,—„კუერთხითა გამოიყარების გულის-სარეველი“ O, **ეს. 28,27.** იხ. ბერტყა.

**განბზარვა** იხ. განბძარვა.

**განბიწება** «განწმედა»: „განვიბიწენ წმიდანი სახლისაგან ჩემისა“ G,—„განვწმიდე მე სახლისა ჩემისაგან ყოველნი მსხუერპლნი“ M, **II შჯ. 26,13.** იხ. ბიწი.

**განბმა** «დაბმა», გაყვანა, გაზიდვა: „სამოსელსა მათსა განაბმიდეს საბლებითა“ **ამოს 2,8**; „განიბან იგი (დიაკეული) გარეშე ბანაკისა“ G, **რიცხ. 19,3**; „განიბან ძირი ქუე“ pb.,—„დაიბენ ძირნი ქუჱ კერძო“ O, **ეს. 37, 31.** იხ. ბმა.

**განბნევა** «განთესვა», «განქრევა», «განკრთომა», «განვლინება», გაფანტვა, «ნაყოფება», გაშლა, გაგდება, დათხევა, «განყოფა»: „განგაბნინეს თქუენ...“ M,—„განგთესნეს უფალმან თქუენ ყოველთა შორის წარმართთა“ G, **II შჯ. 4,27**; „რომელსა ზედა დაეცეს, განაბნიოს (განაქრიოს DE) იგი“ C, **მთ. 21,44**; „მდიდარნი განაბნინა ცუდნი“ DE,—„მდიდარნი განავლინნა ცუდნი“ C, **ლ. 1,53**; „ყოველი ბანაკი მათი განიბნია“ M,—„ყოველი ბანაკი განაკრთო“ G, **მსჯ. 8,12**; „არა განვაბნიე მისგან ბილწებითა“ M,—„არა ვანაყოფე მათგან არაწმიდებად“ G, **II შჯ. 26,14**; „მგელმან წარიტაცნის (ცხოვარნი) და განაბნინის“ C, **ი. 10,12**; „განვაბნიო შენგან წული და ქალი“ **იერემ. 51,22**; „შეიკრიბი, სადა არა განგიბნევიედ“ DE, **მთ. 25,24**; „განაბნია და მისცა გლახაკთა“ **II კორ. 9,9**; „მუნ განაბნია საცხორებელი თჳსი“ **მრთ. C, ოქრ.-უძღებ. 512**; „განაბნიეთ ყოველი არაწმიდა სიწმიდეთაგან“ **II ნშტ. 29,5**; „განიბნინეს ყოველნი ნაწლევნი მისნი“ **საქ. მოც. 1,18**; „იავარი და ნატყუენავი და სიმდიდრე მათი განაბნიოს“ G,—„ავარი და ნატყუენავი და საფასჱ განუყოს მათ“ O, **დან. 11,24.**

**განბნევა** «განთესულება», გაფანტვა, გაშლა, აშლილობა: „გან-ღა თუ-ბნეულ იყოს კიდითგან ცისა ვიდრე კიდედმდე ცისა“ M,—„უკუეთუ იყოს განთესულებაჲ შენი კიდითგან ცისაჲთ ვიდრე კიდედმდე ცისა“ G, **II შჯ. 30,4**; „განვთესნე იგინი განბნევით“ **იერემ. 15,7**; „სასტიკი განბნევაჲ იქმნა“ **ვრდ. 88,1.**

**განბნეულ-ი** «განთესული», მოხეტიალე: „კითხვაჲ საღმრთოთა წიგნთაჲ შეჰკრებს გონებასა განბნეულსა“ **მ. სწ. 74,19**; „განბნეულნი იგი ვიდოდიან მის მიერ“ O,—„განთესულნი ვიდოდიან მას ზედა“ **pb., ეს. 35,8**; „ვითარცა პილენძი განბნეული უჩინო იქმნეს“ **ფლკტ. 135,4**; „არავინ იყოს შემკრებელ განბნეულთა მათ“ **იერემ. 49,5.** იხ. ბნევა; განსაბნეველი.

**განბნეულება** გაფანტვა: „აღსრულებასა მას განბნეულებისასა ცნან ესე ყოველი“ **დან. 12,7.** იხ. განბნევა (-ული).

**განბოკლება** «კეთროვნება»: „განეშორა მას განბოკლებაჲ იგი“ C,—„განეყარა მისგან კეთროვნებაჲ იგი“ DE, **მრ. 1,42.**

**განბოკლებულ-ი** «კეთროვანი», «განკეთრებული»: „მოვიდა მისა განბოკლებული“ C,—„მოუჴდა მას ერთი განკეთრებული“ DE, **მრ. 1,40**; „შეემთხჳნეს მას ათნი კაცნი განბოკლებულნი“ C, — „მოეგებვოდეს მას ათნი კეთროვანნი კაცნი“ DE, **ლ. 17,12.** იხ. ბოკლება.

**განბორგება** ჭკუაზე შეშლა: „სუან და წარმოსთხიონ და განბორგნენ პირისაგან მახჳლისა“ **იერემ. 25,16.**

**განბორგებულ-ი** შემცთარი: „რომელი-იგი განბორგებული მჴდომად აღდგომილ იყო ეკლესიათა“ **ხ. გაბ.-მოც. საჴს. 93,44.** იხ. ბორგა.

**განბორება** კეთრის სნეულება, კეთრი: „განბორებისა სალმობაჲ აქუნდა“ **შუშ. XI, 6.** იხ. [ბორება].

**განბოროტება** «ბოროტის ყოფა», ტანჯვა, შეწუხება: „ძლიერმან განმაბოროტა მე“ G,—„ძლიერმან ბოროტი მიყო მე“ M, **რუთ 1,21**; „რაჲსათჳს განაბოროტე მსახური შენი“ G,—„რაჲსათჳს ბოროტი უყავ მსახურსა შენსა“ pb., **რიცხ. 11,11**; „ნუ განაბოროტებ მსახურსა“ **ზირ. 7,22**; „სამკჳდრებელი შენი განაბოროტეს“ **ფს. 93,5.**

**განბოროტება** «ძჳრი», ტანჯვა-წამება: „რაჲთა არა ვახილო განბოროტებაჲ ჩემი“ G,—„რაჲთა არა ვიხილო ძჳრი ჩემი“ pb., **რიცხ. 11,15.**

**განბოროტებულ-ი** კეთროვანი: „შევიდეს განბოროტებულნი იგი შიმშილისაგან კარავსა ერთსა“ **IV მფ. 7,8.** იხ. ბოროტება.

**განბრუება** გაოგნება: „ნუუკუე განჰბრუნია, მამაო!“ **მ. ცხ. 111r.** იხ. ბრუ.

**განბრძნობა** «გონიერ ყოფა», განსწავლა: „მოხუცებულთა მისთა განბრძნობად“ Ⴂ,—„მოხუცებულნი რაჲთა გონიერ-ყვნეს“ Ⴒ, **ფს. 104,22;** „თუ იხილის უცები იგი, ასწავებნ მას და განაბრძნობნ უშურველად“ **მ. სწ. 243,34;** „რომელმან დაიმარხოს მხილებაჲ იგი, განბრძნდეს“ **იგ. სოლ. 16,17.** „შემძლებელ არიან **განბრძნობად** შენდა“ **II ტიმ. 3,15.** იხ. ბრძნობა.

**განბრწყინება** განათება, ელვარება: „განბრწყინდა პირი მისი“ **მთ. 17,2;** „განბრწყინდა პირი მისი, ვითარცა ლამპარი ცეცხლისაჲ“ **მ. ცხ. 182v;** „სახედ ელვარეთა მნათობთა განბრწყინდეს სოფელსა შინა“ **მ. ცხ. 91r.** იხ. ბრწყინვა.

**განბრჭობა** იხ. განბჭობა.

**განბძარვა, განბზარვა** გაპობა, «განხეთქა», გახევა: „ძაღლთა და მფრინველთა განბძარნეს ჴორცნი მისნი“ **მ. ცხ. 163v;** „განიბძარა ვეშაპი იგი“ G,—„განსთქდა ვეშაპი იგი“ O, **დან. 13,26;** „რომელმან განბძაროს პორფირი სამეუფოჲ... პატიჟითა განიპატიჟნენ“ **მ. ცხ. 229r;** „მიუტევენით მაგას ორნი ლომნი, რაჲთა ბოროტად განბზარონ იგი“ Sin.—**11,176 v.** იხ. ბძარვა.

**განბჭობა, განბრჭობა** განსჯა, საქმის გარჩევა, განჩინება: „სამართლად განბჭო ღმერთმან“ **მ. ცხ. 322v;** „ვითარცა განჰბრჭე, ეგრეცა ვყოთ“ **ლიმ. 124,8;** „ფრიადითა გამოძიებითა განბჭო“ **ი.-ე. 53,20;** „მსაჯულთა მსოფლიოთა ოდეს განბჭიან ვისთჳსმე სიკუდილი გინა გუემაჲ...“ **მ. სწ. 133,28.**

**განბჭობილ-ი** მისჯილი: „ვერ განერების იგი პატიჟისა მისგან განბჭობილისა მის ზედა“ **მ. სწ. 133,30.** იხ. ბჭობა.

**განგარეება** შეშინება: „ლომთა განიკრთვნეს იგინი“ O,—„ლომთა განაგარეეს იგი“ G, **იერემ. 50,17.** იხ. გარე.

**განგდება** «დაგდება», «გამოგდება», მიტოვება, გაცლა, გაძევება, «მორყუნილი», გადაგდება: „ნუ განმაგდებ მე“ Ⴒ,—„ნუ დამაგდებ მე“ Ⴂ, **ფს. 37,22;** „განაგდეს იგი გარეშე საყურძენსა მას“ C,—„გამოაგდეს იგი მიერ სავენაჴით“ DE, **მრ. 12,8;** „განაგდე იგი შენგან“ **მთ. 5,29;** „განვაგდოთ ჩუენგან უღელი მათი“ **ფს. 2,3;** „განაგდიან სიტყუაჲ იგი ყურით“ **ფიზ. XXIV, 16.** „მოიჴსენნა... დღენი... **განგდებისა** მისისანი“ **გოდ. იერემ. 1,7;** „ქეთილ უფროჲს მისა განგდება“ pb.,—„უმჯობჱს არს მისსა მორყუნილი“ O, **ეკლ. 6,3.**

**განგდება წილისა** «წილ-გდება», «შთათხევა», წილის ყრა: „განიყვეს სამოსელი მისი და განიგდეს წილი (წილ-იგდეს C)“ **ლ. 23,34;** „განუგდო მათ წილი“ G,—„შთაუთხინა... წილნი“ M, **ისუ ნ. 18,10;** „კუართსა ზედა ჩემსა განიგდეს წილი“ **ფს. 21,19.**

**განგდებულ-ი** «განძებული», გაძევებული, მიგდებული: „განგდებულ იყო მზაკუარი იგი“ **მრთ. A, ანტ. დ. 21v;** „ესე განგდებულ სამ თჳსაჲ მდინარის კიდესა“ **იპ. რომ.-კურთხ. მოხ. 118,8;** „განგდებული შევიწყნარო“ G,—„განძებულნი იგი შევიწყალნე“ O, **მიქ. 4,6.** იხ. გდება; განსაგდებელი, წილის-განგდება.

**განგება** «ასოეულ ყოფა», აქნა: „განაგონ ასოდ-ასოდ“ O,—„ასოეულ ყონ იგი ასოეულად“ G, **ლევიტ. 1,6;** „ასოდ-ასოდ განაგებდეს“ **რიფს. 175,20.**

**განგება, გაგება** «განმრთელება», «წარმართება», გამზადება, გამართვა, მართვა, მოწესრიგება, მორთვა, განმგებლობა, გასწორება: „ვიდრემდის განეგნეს“ M,—„ვიდრე არა განმრთელდეს“ G, **ისუ ნ. 5,8;** „განაგებდეს ბადეთა ნავსა შინა“ DE, **მრ. 1,19;** „თითთა ჩემთა განაგეს საქებელი“ **ფს. 151,2;** „რაჲთა განიგნეს ჭეშმარიტებით გზანი შენნი“ O,—„წარგიმართოს ჭეშმარიტებით გზა შენი“ pb., **ზირ. 37,19;** „განაგნის სიტყუანი მისნი სასჯელსა“ **ფს. 111,5;** „განაგებდეს სოფელსა სიწმიდით“ **სიბრძ. სოლ. 9,3;** „ჩავიდა აფხაზეთს... დაგააგნა საქმენი“ **ქ. ცხ. 247,6;** „აწ უკუეთუ რაჲმე არს მას შინა ცთომილი, განაგე და მრუდი განჰმარტე და ნაკლული განასრულე“ **მ. სწ. (?);** „სარითა განვაგე სავენაჴჱ“ **ეს. 5,2;** „აღეშენოს და განეგოს ქალაქი სიონისი“ **რიცხ. 21,27;** „ქრისტე... განაგებს ცხორებასა ჩუენსა“ **მ. ცხ. 137v;** „თჳთ, ვითარცა გნებავს, განაგე“ **მ. ცხ. 252v;** „ვსცეთ და ვერ განვაგე“ **ლიმ. 130,17.**

**განგება** «განგებულება», განმართვა, განწესება, ზრუნვა, მართვა; რიგი, წესი: „განგებაჲ (განგებულებაჲ) საიდუმლოჲსაჲ მის დაფარულისაჲ“ **ეფეს. 3,9;** „რომელმან მოგავლინა შენ განგებად სულისა ყოვლისა“ **ივდ. 11,5;** „ესე ღმრთისა განგებითა შეემთხუევის“ **მრთ. D, ოქრ.-პეტრე და ელია, 313;** „რომელმან არა იცის განგებაჲ სახლისა თჳსისაჲ, ვითარ უწყოდის ქალაქისა განგებაჲ“ **მ. სწ. 82,15;** „ქეთილ არს განგებაჲ ეგე“ **მ. ცხ. 108v;** „მისდა რწმუნებულ იყო განგებაჲ სახლისაჲ მამისაგან ჩემისა“ **მ. ცხ. 419v;** „საღმრთონი წესნი და განგებანი დაესხნეს მონასტერსა“ **ი.-ე. 3,32.**

**განგება-ჲ სომხითისა-ჲ** [წიგნი] «პატმოთინი»: „ვითარცა გუაუწყებს განგებასა სომხითისასა წიგნი, რომელსა ეწოდების ავანდაგირი, რომელ არს პატმოთინი“ **თ´ე, 552.**

**განგებულ-ი** «მომზადებული», «კეთილწესებული», მოწესრიგებული: „განმზადებად უფლისა ერი განგებული“ C,—„განმზადებად უფალსა ერი მომზადებული“ DE, **ლ. 1,17;** „ბჭეები არღა განგებულ იყო“ **ნეემ. 6,1;** „საკარნონი გონიერთანი განგებულ... არიედ“ O,—„სუფევა მეცნიერისა კეთილწესებულ იქმნების“ pb, **ზირ. 10,1.** იხ. განგიბულება, განმგებელი, გა(ნ)საგებელი(-ად), კეთილად-განგებულება.

**განგებულება** «სიწრფოება», «განგება», «განკითხვა», «აღშენება», სიმართლე, კეთილდღეობა: „შექმნულ არიან ჭეშმარიტებით და განგებულებით (სიწრფოებით Ⴂ)“ **ფს. 110,8;** „საქმენი ჴელთა მისთანი, სიმართლე (ჭეშმარიტებაჲ Ⴂ) და განგებულება (განკითხვაჲ Ⴂ)“ Ⴒ, **ფს. 110,7;** „იკითხეთ... განგებულებაჲ მოყუარეთა შენთაჲ“ Ⴂ,—„იკითხე... აღშენებაჲ მოყუარეთა შენთაჲ“ Ⴒ, **ფს. 121,6;** „განგებულებაჲ (განგებაჲ) საიდუმლოჲსაჲ მის დაფარულისაჲ“ **ეფეს. 3,9;** „ვთქუ განგებულებასა ჩემსა: არა შევიძრა მე უკუნისამდე“ **ფს. 29,7.** იხ. გება, განგება (-ული).

**განგებულ-ყოფა** მღერა; დაკვრა: „პირველებრვე განგებულ-გყო შენ, იერუსალჱმ“ **ფს. 136,6.**

**განგეგმა** გამართვა, «შექმნა»: „სატეხითა განგეგმა იგი (ძელი)“ O,—„შექმნა იგი გამოყურვისა მიერ“ pb., **ეს. 44,13.** იხ. გეგმი.

**განგვა** გაგვა, გახვეტა: „განგავე სახლი შენი სკორისაგან“ **მ. სწ. 273,7.** იხ. გვა.

**[განგლესა]** : „სადა იყოს მაშინ ჴამლები იგი შუენიერად განგლესილები“ **მ. სწ. 94,10.** იხ. გლესა.

**[განგლორწნა]** გალესა. **განგლორწნილ-ი** «განგოზილი», «განგლესილი»: „მიმსგავსებულ ჴართ სამარეთა განგლორწნილთა“ C,—„მიმსგავსებულ ჴართ საფლავთა განგოზილთა“ DE, **მთ. 23,27;** „განგლორწნილი წარნაქითა“ O, — „განგლესილები წარნაქითა“ G, **იერემ. 22,14.** იხ. გლორწნა.

**განგმობა** შეურაცხყოფა, მხილება, დაცინვა, გაკიცხვა: „განგმო იგი გულსა შინა თჳსსა“ **II მფ. 6,16;** „გლახაკმან გონიერმან განგმოს იგი“ **იგ. სოლ. 28,11;** „განჰგმობდა და შეურაცხ-ჰყოფდა ქადებასა მას მისსა“ **დ. დ. 128,24.** იხ. გმობა.

**განგოზვა** «აღმოკოდა», «განსპეტაკება», შელესვა: „განჰგოზნე იგინი საგოზლითა“ G,—„აღმოჰკოდნე იგი“ M,—„განასპეტაკნეთ იგი თეთრი მიწით“ pb., **II შჯ. 27,4;** „მიწაჲ სხუაჲ მოიღონ და განგოზონ სახლი იგი“ **ლევ. 14,42;** „თიჴაჲ შექმნეს, რაჲთა განგოზონ სენაკი“ **მ. ცხ. 92r.**

**განგოზილ-ი** «განგლორწნილი», «მოპეტალებული», შელესილი: „მიმსგავსებულ ჴართ საფლავთა განგოზილთა“ DE, — „მიმსგავსებულ ჴართ სამარეთა განგლორწნილთა“ C, **მთ. 23,27;** „ცხორება... ვიდრელა განგოზილთა სიცრუითა და სახლსა შინა საზოგადოსა“ pb.,—„ყოფაჲ ...ვიდრე მოპეტალებულთა სიცრუვით სახლთა შინა ზოგადსა შეგინებულსა“ O, **იგ. სოლ. 21,9.** იხ. გოზა.

**განგონება, გაგონება** შეგნება, გულისხმიერება; «გონება»: „გაიგონე, ჵ კაცო, და ნუ დიდად ჰმაღლოი“ **მ. ცხ. 342r.** „გარდააქციეს **გაგონება** მათი გულისხმის-ყოფისაგან“ pb.,—„გარდაიქცა გონებაჲ მათი გულისხმის-ყოფისაგან“ O, **ეს. 59,15;** „მოგცეს შენ ღმერთმან განგონებაჲ და გულისჴმის-ყოფაჲ სიტყუათაჲ“ **მ. სწ. 20,10;** „რაჟამს იკითხვიდე, მოსწრაფედ და გულს-მოდგინედ იკითხევდი გაგონებით“ **მ. სწ. 75,5.** იხ. გონება.

**[განგონჯება]** გაკეთროვნება: „წარიყვანეს იგი განგონჯებულისა ვისმე თანა“ **მ. ცხ. 171v.** იხ. გონჯი, გონჯობა.

**განგრაგნვა** «განრღუევა»: „განგრაგნა (განარღჳა O) იგი (თავი წიგნისაჲ) წინაშე ჩემსა“ G **ეზეკ. 2,9.** იხ. გრაგნა.

**განგრილება** გაცივება; გამონელება, შენელება: „განმიგრილოს ენაჲ ჩემი წყლითა“ **ლ. 16,24;** „ოდეს განგრილდეს (ცეცხლი)“ **მ. ცხ. 292r;** „სუა მათგან და განიგრილო წყურილი იგი“ **მ სწ. 74,31;** „საჴუმილი იგი მეყსეულად განგრილდა“ **Sin.-11,203r.**

**განგრილებულ-ი** ჩაცივებული: „მიეცის მას კათხაჲ დიდი, აღვსებული ღჳნითა განგრილებულითა“ **H—2251, 288r.** იხ. გრილი, გრილობა.

**[განგრუნვება]** ჭკუაზე შეცდომა, გაოგნება: „მრავალგზის იქმნის იგი ურვეულ და განგრუნვებულ“ **მ. ცხ. 100v;** „ვიხილე კაცი ერთი მდგომარჱ... განგრუნვებულად, არცა შინა შევიდოდა და არცა ზე უკუნ ვიდოდა“ **ლიმ. 50, 23.** იხ. [გრუნვება].

**განგრძელება** გაგრძელება, განგრძობა: „ვერ განგრძელდენ დღენი მისნი“ **ეკლ. 8,13;** „განაგრძელენ საბელნი შენნი“ **ეს. 54,2;** „განგრძელდა მათ შორის ესევითარი საქმე“ **ქ. ცხ. 14,2;** „ამას შინა სიტყუაჲ განგრძელდების, არამედ შემოკლებულად-რე მნებავს უწყებაჲ თქუენი“ **მ. სწ. 87,17;** „ღმერთმან...განგიგრძელენ მზჱ შენი და დაამტკიცენ მეფობაჲ შენი“ **ი. ურჰ. 277v.**

**განგრძელებულ-ი** «განგრძობილი»: „მიზეზით განგრძელებულად თაყუანის-სცემედ“ C,—„მიზეზით განგრძობილად ილოცვედ“ DE, **მრ. 12,40.** იხ. გრძელი.

**განგრძობა** «გრძელ-ყოფა», გაგრძელება, გაფართოება, გახანგრძლივება: „განიგრძვიან ფესუები მათი“ C,—„გრძელ-იყვიან ფესუები სამოსლისა მათისაჲ“ DE, **მთ. 23,5;** „განაგრძო სიტყუაჲ იგი ვიდრე შოვა ღამემდე“ **საქ. მოც. 20,7;** „დღენი მისნი არა განგრძნენ“ **ეს. 13,22;** „განვაგრძვენ სიტყუანი ჩემნი“ **იგ. სოლ. 1,24;** „არა ფრიად განგრძნა რისხვაჲ იგი“ **სიბრძ. სოლ. 18,20;** „განვაგრძვნე დღენი შენნი“ **III მფ. 3,14.**

**განგრძობა-ჲ დღეთა-ჲ** დღეგრძელობა: „ცხორებაჲ გთხოვა შენ და მიეც მას განგრძობაჲ დღეთაჲ“ **ფს. 20,5;** „მიჰსცის... განგრძობაჲ დღეთაჲ“ **ზირ. 1,12.**

**განგრძობილ-ი** «განგრძელებული»: „მიზეზით განგრძობილად ილოცვედ“ DE,—„მიზეზით განგრძელებულად თაყუანის-სცემედ“ C, **მრ. 12,40;** „ბრძანა... გუემაჲ მყოვარ განგრძობილად“ **არსტ. 68,9.** იხ. გრძელი.

**განგუალ-** გამოსვლა: „განგუალე, განგუალე კაცო ეგე მოსისხლე“ **II მფ. 16,7;** „განგუალე, განგუალე, სულო ჩემო, რაჲსა გეშინის“ **Sin.—11,359v.** იხ. გუალ-.

**განგულება** გულის დადება, ფიქრი, ხედვა, «ხილვა»: „განიგულეთ, რამეთუ არა ჩემთჳს ვშუერ“ O,—„იხილეთ, რამეთუ არა ჩემთჳს მხოლოდ დავშუერ“ pb., **ზირ. 24,47.** „**განგულებად** და ძიებად სიბრძნისა“ **ეკლ. 7,26;** „უმჯობჱსი წინაჲსწარ განიგულა“ **ჰებრ. 11,40;** „ჟამსა რომელსამე განვიგულო“ **ვარ. 823;** „განიგულე ნეტართაჲ მათ და განსაკჳრვებელთაჲ მონაზონთა ნათესავი“ **ოქრ.-მარხ. და იონ.** (?) იხ. გულება.

**განგულმწყრალება** «განრისხება»: „განგულმწყრალნა რისხვით უფალი“ G,—„განრისხნა გულის-წყრომით უფალი“ M, **ისუ ნ. 7,1.** იხ. გულმწყრალობა.

**განგუმერა, განგურემა** «დაგუმერა», დაჭრა, მოკვლა, ცემა: „განგუმირნა ორნივე ისრაიტელი კაცი“ G,—„დაგუმირნა ორნივე იგი კაცი ისრაიტელი“ Fr., **რიცხ. 25,8;** „თუმცა მაქუნდა მახჳლი ჴელსა შინა ჩემსა, ეგერა განგუმირემცა შენ“ G, **რიცხ. 22,29;** „მისითავე ჰოროლითა განგუმირა“ **II მფ. 23,21;** „ურთიერთას განგუმირეს“ **მ. ცხ. 194r.** „განყვანებად და **განგუმერად** შვილთა მისთა“ **ოვსე 9,13;** „ლახურითა განგუმერაჲ გუერდსა მისსა შეიწყნარა“ **წარტყ. იერუს. 677.**

**განგუმერელ-ი** დამაწყლულებელი: „მზა არს იგი (მახვილი) განმზადებულ მიცემად ჴელსა განგუმერელთასა“ **ეზეკ. 21,11.**

**განგუმერილ-ი** დაჭრილი: „ჴმაჲ ღაღადებისაჲ ბჭეთაგან განგუმერილთაჲსა“ **სოფ. 1,10.** იხ. გუმერა.

**განდგინება** «გარდაქცევა», «გარდაცვალება», განყენება, განდგომა; გადარჩენა: „განადგინნეს ყოველნი მკჳდრნი ქალაქისა მათისანი“ G, — „გარდააქციჳნეს ყოველნი იგი მკჳდრნი მის ქალაქისანი“ M, **II მჯ. 13,13**; „განადგინეს გული ერისაჲ“ G,—„გარდაცუალეს გონებაჲ ერისაჲ“ M, **ისუ ნ. 14,8**; „განიდგინა ერი მრავალი შემდგომად მისა“ **საქ. მოც. 5,37**; „განადგინნა მისგან“ **პეტრე მოც. 48,24.** „რომელსა ეგულებოდა... **განდგინებად** ნავჲ იგი“ **საქ. მოც. 27,39.** იხ. დგინება.

**განდგმა** იხ. ჴელის-განდგმა.

**განდგომა, გადგომა** აჴანყება; გაცლა, «განშორება», ჩამოცილება: „მეათცამეტესა წელსა განდგეს“ **დაბ. 14,4**; „განდგა უფლისაგან თჳსისა“ **II ნშტ. 13,6**; „განდგეს ჩემგან და არა ინებეს სმენად ჩემი“ **ეზეკ. 20,8**; „განდგეს ერთ კერძო და ჰხედვიდეს“ **თომა მოც. 77,11**; „ჟამსა განსაცდელისასა განდგიან“ **ლ. 8,13**; „სკლიაროსი გაგუადგა“ **ი.-ე. 18,9.**

**განდგომა** «განდგომობა», აჴანყება: „განდგომით ვცოდეთ წინაშე უფლისა“ M,—„განდგომობით ვიბრალეულეთ წინაშე უფლისა“ G, **ისუ ნ. 22,22**; „განდგომით განდგა უფლისაგან“ **II ნშტ. 28,19.**

**განდგომილ-ი** «განყენებული», აჴანყებული, გაცლილ-გაშორებული: „დადგა... განდგომილი შორს ფრიად“ G,—„დგა... განყენებულად შორს ჴეკმა ფრიად“ M, **ისუ ნ. 3,16**; „მოიქეცით შვილნი განდგომილნი“ O, **იერემ. 3,14**; „გამოვარჩინე თქუენგან ულმრთონი და განდგომილნი“ **ეზეკ. 20,38.** იხ. დგომა.

**განდგომილება** განდგომა, აჴანყება: „განდგომილებასა ასწავებ მოსესგან მათ“ **საქ. მოც. 21,21**; „განგსწავლენ შენ განდგომილებამან შენმან“ **იერემ. 2,19.**

**განდგომილ-ყოფა** «განდგომა», აჴანყება: „რომელნი-იგი განდგომილ იყვნეს მძლავრებითა მათითა“ **ზირ. 16,8**; „განდგომილ-ყოფად თქუენდა უფლისაგან“ G,—„განსდეგით უფლისაგან“ M, **ისუ ნ. 22,16.** იხ. ყოფა.

**განდგომობა** «განდგომა»: „განდგომობით ვიბრალეულეთ წინაშე უფლისა“ G, —„განდგომით ვცოდეთ წინაშე უფლისა“ M, **ისუ ნ. 22,22.** იხ. განდგომა.

**განდება** გაგდება: „გარე განდვან იგი“ **ლ. 14,35.** იხ. დება.

**განდევნა** დევნა, გაძევება, განგდება, «განჴდა»: „მსთუად განვდევნნე იგინი მისგან“ **იერემ. 49,19**; „განდევნნეს საზღვრით მათით“ **საქ. მოც. 13,50**; „განდევნა იგი ბერმან“ **მ. ცხ. 166r**; „სიყუარული გარე განსდევნის შიშსა“ **მ. ცხ. 378r**; „განდევნე ძრებულისაგან წარმწყმედელი“ pb.,—„განჴადე კრებულისაგან ბილწი“ O, **იგ. სოლ. 22,10.**

**განდევნილ-ი** «განძებული»: „უკუეთუ იქმნეს ქურივ ანუ განდევნილ (განძებულ pb.)“ G, **ლევიტ. 22,13.** იხ. დევნა.

**განდიდება, გადიდება** დიდად ქცევა; ამაღლება: „განდიდნებოდა სახელი უფლისა იესუჲსი“ **საქ. მოც. 19,17**; „განდიდნა სოლომონ უფროჲს ყოველთა მეფეთა ქუეყანისათა სიმდიდრითა“ **III მფ. 10,23**; „განადიდა უფალმან წყალობაჲ თჳსი“ **ლ. 1,58**; „კაცი იგი მოსე განდიდნა ფრიად“ **გამოსლ. 11,3**; „მან განადიდა ჩემ ზედა შეტყუილი“ **ფს. 40,10**; „განდიდნეს და განმდიდრნეს და განსუქნეს და განსხუეს (განპოხნეს I)“ O, **იერემ. 5,28**; „თუ იქის, არა განდიდნის“ **მ. ხწ. 240,18.**

**გადიდებულ-ი** დიდად ქცეული: „ქალაქი გადიდებულ იყო“ **ქ. ცხ. 14,7.** იხ. დიდი.

**განდნობა** დადნობა: „ეგრე განდნენ ცოდვანი შენნი“ **ზირ. 3,17**; „ბრძანა... **განდნობად** მას შინა ტყუივი“ Sin—**11,136r.** იხ. დნობა.

**განდრეკა** «გარდადრეკა», განხრა, «მიდრეკა», აშლა, აჴანყება, «განშორება»: „რად განსდრეკთ გონებასა ძეთა ისრაჱლისათასა?“ pb.,—„რად გარდასდრეკთ გულებსა ძეთა ისრაჱლისათასა?“ G, **რიცხ. 32,7**; „რომელი განსდრეკდეს გზათა თჳსთა, იგი საცნაურ იყოს“ **იგ. სოლ. 10,9**; „განუდრიკა გული ეშმაკმან ხარბისა მის მსაჴულისაჲ“ **ლონგ. 191,28**; „განსდრიკე ერი ესე“ **ფლკტ. 153,15**; „განდრკა (განიშორა pb.) გული მისი“ O, **ზირ. 10,14**; „განდრიკოს ძე იგი შენი ჩემგან“ **II მჯ. 7,4**; „ნუ განსდრეკ სარჩელსა მწირისასა“ pb.,—„არა მისდრიკო მშჯავრი მწირისა“ G, **II მჯ. 24,17.**

**განდრეკა** განდგომილება: „განდრეკასა იტყოდე უფლისა მიმართ“ **იერემ. 28,16.** იხ. დრეკა.

**განდრეკილება** აჴანყება, «გულარძნილება»: „კუალსა განდრეკილებისა ჩუენისა ვიდოდით“ **იერემ. 18,12**; „იქმნა შენ შორის განდრეკილება უფროჲს დედათასა სიძვასა ზედა შენსა“ G,—„გექმნა შენ გულარძნილება უფროჲს დედათა სიძვაჲ შენი“ O, **ეზეკ. 16,34.** იხ. განდრეკა.

**განედლება** აყვავება, ამწვანება: „კუერთხი იგი აჰრონისი, რომელი განედლდა“ **ჰებრ. 9,4**; „განედლდა ხჱ იგი და ყო ნაყოფი“ **მ. ცხ. 325r.** იხ. ნედლი.

**განერა** იხ. განრომა.

**განეხუნეს** იხ. განხუმა.

**[განვაკება]** გასწორება: „გზანი ცოდვილთანი განვაკებულ და ქვაგარდაკრებულ არიან“ **ზირ. 21,11.** იხ. ვაკე.

**განვალს** იხ. განსლვა.

**განვაჭრა** «განსყიდა»: „ქუეყანაჲ არა განჰვაჭროთ დამტკიცებით“ G,—„ქუეყანაჲ არა განყიდოთ სრულიად“ pb., **ლევიტ. 25,23.** იხ. ვაჭარი.

**განველურება** ველად გაჭრა: „მეშინის, უკუეთუ განველურდეს ყრმაჲ ესე“ **ბალ. 128,14.**

**განველურებულ-ი** ველურად გამხდარი: „ყოველნივე განველურებულ ქმნილ არიან“ **მ. ცხ. 398v.** იხ. ველურება.

**განვთომა, გავთომა, განვლთომა** «განყოფა», «განშორება», განხეთქილება: „უკუეთუ მეუფებაჲ მეუფებასა განევთოს“ DE,—„თუ მეუფებაჲ თჳსსა თავსა განიყოს“ C, **მრ. 3,24**; „განევთას (განეშოროს DE)... დედამთილი ძის ცოლისაგან“ C, **ლ. 12,53**; „განივთნეს გულნი მათნი“

**ოვსე 10,2**; „იყო შფოთი სადუკეველთაჲ და ფარისეველთაჲ და განივლთა სიმრავლჱ იგი“ **საქ. მოც. 23,7**; „მეფობაჲ შენი განივთეს“ **არეთ. წამ., 745**.

**განვთულ-ი** «რ˝ი განევთის», განყოფილი: „ყოველი სამეუფოჲ გავთული თავსა ზედა მისსა, აღოჴრდის“ C,—„ყოველი მეუფებაჲ, რომელი განევთის თავსა თჳსსა, მოოჴრდის“ **მთ. 12,25**. იხ. ვთომა.

**განვლა** «განსლვა», «წარვლა», «თანა-წარვლა», «განჴდომა», «წიაღ-სლვა»; «განწუართა»: „შენსა თავსა განვლოს მახჳლმან“ C, — „თჳთ შენსაცა სულსა განვიდეს მახჳლი“ DE, **ლ. 2,35**; „ვითარცა განჰვლიდეს (განვიდოდეს C) ქალაქებსა მას“ **საქ. მოც. 16,4**; „განვლეს (განჴდეს pb.) საშუალ ზღჳსა უდაბნოდ მიმართ“ G, **რიცხ. 33,8**; „შენ განვლო იორდანესა დღეს“ G,—„წიაღ-ხუალ შენ დღეს-დღე იორდანესა“ M, **II შჯ. 9,1**; „განვლო (წარჰვლო G) დღეს საზღვარი მოაბელთაჲ“ M, **II შჯ. 2,18**; „განვვლოთ ქუეყანით შენით“ **რიცხ. 21,22**; „განვლიდეს ჩემგან“ G,—„განმწუართეს ჩემგან“ O, **ოვსე 7,13**. იხ. ვლა.

**განვლება** «დამშჭუალვა», გავლება: „განავლო ქუეყანად (მანაჲ)“ G,—„დაასვა (ყურიმალსა), დამსჭუალა ქუეყანასა“ M, **მსჯ. 4,21**; „სცნა ჰოროლნი სარტყელსა ზედა და განავლო წყრთა ერთი“ **ქ. ცხ. 51,6**. იხ. ვლება.

**განვლენა** «განყვანება»: „განვლინებად იგი განვლენასა მას“ G,—„განვლინებად განყვანებასა მას“ pb., **ლევიტ. 16,10**. იხ. ვლენა.

**განვლთომა** იხ. განვთომა.

**განვლინება** «განბნევა», «წარვლინება», «განტევება», «განსხმა», «გამოვლინება», «განჴდა», «განყენება», «განშორება», გაშვება, გაგზავნა: „განავლინნა ცუდნი“ C,—„განაბნინა ცუდნი“ DE, **ლ. 1,53**; „განავლინა ღმერთმან ერი“ G,—„წარავლინა ისო ერი იგი“ M, **მსჯ. 2,6**; „განავლინეს იგი, ვითარცა აღმოვიდა განთიადი“ G, — „განუტევეს იგი აღმოსლვასა ოდენ ცისკრისასა“ M, **მსჯ. 19,25**; „განავლინონ ბანაკისაგან ყოველი კეთროვანი“. G, — „განასხედ გარეშე ბანაკსა ყოველი კეთროვანი“ pb., **რიცხ. 5,2**; „განავლინოს იგი სახლისაგან თჳსისა“ G,—„გამოავლინენ იგი სახლით მისით“ M, **II შჯ. 24,1**; „მღდელმან არა განავლინოს იგი“ G, — „მღდელმან მან განჴადოს გარე“ pb., **ლევიტ. 13,11**; „განავლინოს იგი გარე მღდელმან მან“ pb.,—„განაყენოს მღდელმან“ G, **ლევიტ. 13,31**; „განავლინოს მღდელმან ნიში იგი“ G,—„განაშოროს იგი მღდელმან მან“ pb., **ლევიტ. 13,50**; „განავლინოს ქათამი იგი ცოცხალი ველად“ G, **ლევიტ. 14,7**; „განავლინენ იგინი ტირილით“ **ბარუქ 4,11**.

**განვლინებულ-ი** გაშვებული: „მოსცნეს „განვლინებულნი ვიდრე სამკჳდრებელისამდე“ **მიქ. 1,14**. იხ. ვლინება.

**განვლტოლა** გაქცევა, გაცლა, თავის დახრწევა, «გარემძებ-ყოფა»: „რომელნი იყვნენ შუვა მისა, განივლტოდედ“ **ლ. 21,21**; „განივლტიედ ჩემგან“ **ფს. 30,12**; „განივლტოდა ადგილისა მისგან“ **ფლქტ. 185,10**; „ვერ განევლტოდის მზაკუვარებასა გულის-თქუმათასა“ **მ. ცხ. 112r**; „განივლტნენ ვიროთელნი გეთემს“ pb.,—„გარემძებ-იყვნეს ბეროთეანელნი გეთემს“ O, **II მფ. 4,3**.

**განვლტოლვილ-ი, განლტოლვილ-ი** გაქცეული, «მეოტი»: „ეგონა, ვითარმედ განვლტოლვილ არიან ყოველნი იგი პყრობილნი“ **საქ. მოც. 16,27**; „ვიდრე არა დაშთომადმდე მათგანი განრომილი ანუ განლტოლვილი“ G,—„ვიდრემდის რაჲთურთით არა დაშთა მათი განრინებული და მეოტი“ M, **ისუ ნ. 8,22**. იხ. ვლტოლა, განულტოლველი.

**განვრდომა** დაცემა, დავარდნა; დამხობა; გაგდება, გამოვარდნა, «გარდამოვრდომა», «განცჳვნება»: „განსამე-ვარდე მეცა მტერთა ჩემთა მიერ ცუდი“ **ფს. 7,5**; „განვარდა მეფჱ ისრაჱლისაჲ“ **ოვსე 10,15**; „აზოტი შუვა სამხრის განვარდეს“ **სოფ. 2,4**; „განვარდენ და ვერღარა უძლონ დადგრომად“ **ფს. 35,13**; „უკეთურებისათჳს საქმეთა მათთაჲსა განვარდეს“ **მიქ. 2,9**; „განვარდა ადგილით თჳსით“ **იობ 37,1**; „განვარდენ სახლთაგან შუებისა მათისათა“ G,—„განცჳვენ სახლთაგან საშუებლისა მათისათა“ O, **მიქ. 2,9**; „ვითარ განვარდა ცისაგან მთიები“ G,—„ვითარ გარდამოვარდა ზეცით მთიები იგი“ O, **ეს. 14,12**.

**განვრდომა** განდევნა: „განვრდომაჲ იგი მათი— დაგება სოფლისა“ **ჰრომ. 11,16**. „მადლისა მისგან **განვრდომილ** ხართ“ **გალატ. 5,4**; „დაწერე კაცი ესე განვრდომილად“ **იერემ. 22,30**. იხ. ვრდომა.

**განვრცელება** გარდართხმა: „განვრცელდებოდა მძიმე ღამე“ pb.,—„გარდართხმულ იყო მძიმჱ იგი ღამჱ“ O, **სიბრძ. სოლ. 17,20**. იხ. ვრცელი.

**განვრცობა, გავრცობა, განვრცომა** «განფართება»; «ლხინება»: „უკუეთუ განავრცნეს ღმერთმან საზღვარნი შენნი“ G,—„უკუეთუ განგი-ფართნეს შენ უფალმან ღმერთმან საზღვარნი შენნი“ M, **II შჯ. 12,20**; „ნუცა განვრცნებ ბაგითა შენითა“ **იგ. სოლ. 24,28**; „რაჟამს განავრცე გული ჩემი“ **ფს. 118,32**; „ჭირსა ჩემსა განმივრცე მე“ Ⴂ,—„ჭირსა ჩემსა მილხინე“ Ⴀ **ფს. 4,2**.

**განვრცომილ-ი** განვრცობილი, გაფართოებული: „გული ჩემი განვრცომილ არს“ **II კორინთ. 6,11**. იხ. ვრცობა, ვრცომა.

**განვსება** გავსება, ავსება: „რაოდენცა განავსეთ სოფელი განთესლებითა ქუეყანასა ზედა“ **ფლქტ. 143,17**; „განავსნა ყოველნი ცის-კიდენი სულითა მეცნიერებისაჲთა“ **რიფს. 164,38**. იხ. ვსება.

**განზავება** «განფენა»; «შერევა»: „ეგოს ბრწყინვალებაჲ იგი და არა განეზაოს“ pb.,—„ეგოს ბზინვაჲ და არა განეფინოს“ G, **ლევიტ. 13,23**; „ვითარცა გუელისა ნაცემი განეზავოს“ **იგ. სოლ. 23,32**; „ღჳნის-მოფარდულნი თქუენნი განზავებენ ღჳნოსა წყლითა“ O,—„ხამარნი თქუენნი შერევენ ღჳნოსა წყლითა“ G, **ეს. 1,22**. იხ. ზავება.

**განზიდვა** გაზიდვა, გაწევა: „განიზიდნა და გამოიყვანა სარკუმელსა მას“ **ქ. ცხ. 29,11**. „**განზიდვად** სცეს ორთა ცხენოსანთა“ **ქ. ცხ. 212,8**. „დაუტევნეს... საბელნი იგი **განზიდულნი**“ **ოქრ.-მარხ. და იონ. 106,3**. იხ. ზიდვა.

**[განზმნა]** განსწავლა, ცოდნა: **განზმნულ-ი** «მსწავლელი», სწავლული, მცოდნე; მოგზაური: „კაცმან განზმნულმან გულისხმა-ყვის ყოველი“ O, — „კაცმან მსწავლელმან უწყის მრავალი“ pb. **ზირ. 31(34), 9**; „რომელი-იგი განზმნულ არნ, განამრავლის მეცნიერებაჲ“ **ზირ. 31,10**. იხ. ზმნა.

**განზოგება** განახევრება: „ღამისა სახე იგი მსწრაფლ განიზოგებოდა“ **სიბრძ. სოლ. 18,14**; „კაცთა მოსისხლეთა და მზაკუვართა ნუ განეზოგნენ დღენი მათნი“ **ფს. 54,24**. „**განზოგებასა** ოდენ მის დღესასწაულისასა აღვიდოდა იესუ ტაძარსა მას“ **ი. 7,14**; „დასაბამი და დასასრული და განზოგებაჲ ჟამთაჲ“ **სიბრძ. სოლ. 7,18**; „განზოგებასა ოდენ დღეთა მისთა დაუტეონ იგი“ **იერემ. 17,11**. იხ. [ზოგება].

**განზომა** «მოხილვა», გაზომვა, გაყოფა: „თავთა თჳსთა განიზომენ“ **II კორ. 10,12**; „განზომა წინაშე ზღუდისა მის სივრცე სწორად ლერწმისა მის“ **ეზეკ. 40,5**; „ქუეყანაჲ შენი საბლითა განიზომოს“ **ამოს 7,17**. „**განზომად** ქუეყანისა“ M,—„მოხილვად ქუეყანისა“ G, **ისუ ნ. 18,8**; „ამის განზომისაებრ განჰზომო სიგრძე ოცდახუთ ათასი“ **ეზეკ. 45,3**. იხ. [ზომა]; ქუეყანის-განზომა.

**განზრახება, გაზრახება** დარიგება, რჩევა: „მოვედ და განგაზრახო შენ“ G,—„მოვედ და გაზრახო შენ“ Fr., **რიცხ. 24,14**; „მე ესრე გაზრახებ“ **II მფ. 17,11**. იხ. ზრახება.

**განზრახვა** «ზრახვა», უბნობა; ფიქრი, მიჩნევა: „განიზრახვიდეს ურთიერთას“ DE, — „ზრახვიდეს ურთიერთას“ C, **ლ. 6,11**; „მე განვიზრახე ბოროტი“ **მიქ. 2,3**; „განიზრახა მიქცევად მუნ მაკედონიაჲთვე“ **საქ. მოც. 20,3**; „განიზრახე სიკუდილი“ **ზირ. 28,6**; „სულითა თჳსითა არა ესრეთ განიზრახა“ **ეს. 10,7**.

**განზრახვა** «დაკვრვება», გონება; გონიერება, აზრი: „განრღუეულნი ასონი განზრახვათანი ჭეშმარიტებითა ერთად შეამტკიცნა“ **ეპ. კჳპრ.-ალვსებ. 227,13**; „გუასმიეს... განზრახვაჲ გულისა შენისაჲ“ **ივდ. 11,6**; „ცუდ იქმნა და ამაო განზრახვაჲ მათი“ **მ. ცხ. 52v**; „იყო განზრახვასა მას მათსა ამისთჳს“ DE,—„იყო დაკჳრვებასა მათსა მისთჳს“ C, **ლ. 24,4**. იხ. ზრახვა; წინა-განზრახვა.

**განზრახვის-მოდგამ-ი** თანამოაზრე: **მრთ. A, ბას.-კეს.-მარხ. 52v**. იხ. მოდგამი.

**განზრდა** «გამოზრდა», გამოკვება; აღზრდა: „განმზარდა მე უფალმან, ღმერთმან ჩემმან“ G,—„გამომზარდა მე უფალმან“ M, **ისუ ნ. 14,10**; „განზარდის კაცმან დიაკეული ზროხათაჲ“ **ეს. 7,21**; „განზარდენით იგინი სწავლითა და მოძღურებითა უფლისაჲთა“ **ეფეს. 6,4**; „კეთილად განზარდნის შვილნი მამამან მართალმან“ **იგ. სოლ. 23,24**.

**განზრდილ-ი** «აღზრდილი»: „განზრდილ (აღზრდილი L) ამას ქალაქსა შინა და აღზრდილ ფერჴთა თანა გამალიელისთა“ **საქ. მოც. 22,3**. იხ. ზრდა.

**განზრქომა** «განსუქება», გასქელება, გამსხვილება: „ნუსადა განზრქნეს გული შენი“ G,—„ნუუკუე განსუქნე და განივრცნე“ M, **II შჯ. 11,16**; „განზრქა გული ერისაჲ ამის“ **მთ. 13,15**; „განზრქა (მახჳლი) ცმელთაგან“ **ეს. 34,6**. იხ. ზრქელი.

**განთავისუფლება** «თავისუფალ ქმნა», თავის ხსნა: „ვითარ-ეგე შენ იტყჳ, ვითარმედ განთავისუფლდეთ?“ DE,—„ვითარ შენ იტყჳ, ვითარმედ თავისუფალ იქმნეთ?“ C, **8,37**; „ჭეშმარიტებამან განგათავისუფლნეს თქუენ“ **ი. 8,32**; „განათავისუფლნა იგინი ხარკისაგან“ **I ეზრა 4,49**; „ერისკაცობისა მისგან ვინ განგათავისუფლა შენ“ **ლონგ. 189,11**. „**განთავისუფლებაჲ** ისრაელისაჲ ფარაოჲსგან ზღჳთა მით და განთავისუფლებაჲ ცოდვათაგან განბანითა მით“ **კ. იერ. 85,17**.

**განთავისუფლებულ-ი** ხსნილი, გაშვებული, «თავისუფალი»: „გამოავლინო იგი შენგან განთავისუფლებული“ M,—„განავლინო იგი თავისუფლად შენგან“ G, **II შჯ. 15,12**; „განთავისუფლებულ არს იგი სჯულისა მისგან ქმრისა“ **ჰრომ. 7,2**; „განთავისუფლებულ ხართ ცოდვისაგან“ **ჰრომ. 6,12**; „უფლისა მიერ განთავისუფლებულ არს“ **I კორ. 7,22**. იხ. თავისუფლება, შდრ. განმათავისუფლებელი.

**განთევა** გათევა, ფხიზლობა: „ამას ესევითარსა შინა მადლობასა და აღსაარებასა განათია ყოლად ღამე იგი“ **მ. ცხ. 144r**; „ყოველთა ერთბამად განათიოდიან ღამე იგი უძილად“ **ხჳმეონ. სალ. 365v**. იხ. თევა.

**განთეთრება** გათეთრება, თეთრად გახდომა: „განთეთრდა ყანაჲ იგი“ **თომა მოც. 19,1**. „ვერ შემძლებელ ხარ ერთისა თმისა **განთეთრებად**, ანუ დაშავებად“ **მთ. 5, 36**.

**განთეთრებულ-ი** «სპეტაკი», თეთრად ქცეული: „იხილეთ ყანობირი ეგე, რამეთუ განთეთრებულ არიან და ახან მკად“ C,—„...სპეტაკ არიან და სამკალად აწჳე“ DE, **ი, 35,4**. იხ. თეთრი.

**განთენება** «აღმოჭჳრვა», გათენება, დილის/დღის დადგომა: „ვიდრე განთენებადმდე ხვალისა ვჰგებდეთ“ M,—„ვიდრემდის აღმოჭჳრდეს ცისკარი“ G, **მსჯ. 16,3**; „იყო პარასკევ და განთენებოდა შაფათად“ C, **ლ. 23,54**; „ოდეს განთენეს ცისკარი“ **ივდ. 14,2**; „ვითარცა განთენა“ **მთ. 27,1**; „ვითარცა განთენა დღე“ **ლ. 22, 66**. იხ. თენება.

**განთესვა** «განბნევა», «მიმოდათესვა», გაფანტვა, დათესვა: „განგთესნეს უფალმან თქუენ“ G,—„განგაბნინეს თქუენ“ M, **II შჯ. 4,27**; „განგთესნე თქუენ წარმართთა შორის“ G,—„მიმოდაგთესნ თქუენ წარმართთა შორის“ pb., **ლევიტ. 26,33**; „განვსთესნე იგინი ერსა შორის“ **ზაქ. 10,9**; „თესლი დიდად განთესო ყანობირსა შენსა“ **II შჯ. 28,38**; „მოვიმკი, სადა არა განვსთესი“ **ლ. 19,22**.

**განთესულ-ი** «მიმოგანბნეული», გაფანტული, «განბნეული»: „ნუუკუე განთესულთა მათ წარმართთა ეგულების მისლვად“ DE, — „ნუუკუე მიმოგანბნეულთა მათ წარმართთა მივიდეს“ C, **ი. 7,35**; „ვიხილე ისრაელი, განთესული მთათა ზედა, ვითარცა ცხოვარი“ **II ნშტ. 18,16**; „განთესულნი ვიდოდიან მას ზედა“ pb.,—„განბნეულნი იგი ვიდოდიან მის მიერ“ I, **ეს. 35,8**; **2.** კონკორდანსი, სახარების ქვემო კიდეზე მოთავსებული შესა-

ტყვისობა ანალოგიური ადგილებისა მახარებლებთან: „განთესულნი არღარა დავწერენ ამისთჳს, რამეთუ ზანდუკი მასვე მოასწავებს“ A—484, 814. იხ. თესვა.

**განთესულება** «განბნევა»: „უკუეთუ იყოს განთესულებაჲ შენი კიდითგან ცისაჲთ ვიდრე კიდედმდე ცისა“ G,—„განღა თუ-ბნეულ იყო შენ კიდითგან ცისა ვიდრე კიდედმდე ცისა“ M, **შჯ. 30,4**. იხ. თესვა.

**განთიად-ი** «განთიადსა», «ცისკარსა», «გაცისკრებული», «ხვალისაგან», «დღითი», დილაზე, «დილითი»: „მსთუად განთიად“ C,—„ნიად განთიადსა“ DE, **მრ. 16,2**; „განთიად“ C,—„ცისკარსა“ DE, **ლ. 24,1**; „მოვიდა დედაკაცი იგი განთიად“ M,—„გამოვიდა დედაკაცი გაცისკრებულ“ G, **მსჯ. 19,26**; „განთიად ვითარ აღმოვიდოდა ქალაქად“ C,—„ხვალისაგან მოვიდოდა იესუ ქალაქად“ DE, **მთ. 21,18**; „ესმედ ღაღადებისა განთიად“ pb.,—„ესმოდენ ვალალებაჲ დღითი“ O, **იერემ. 20,16**; „განთიად ჟამდეს-ღა და მწუხრი განუყოფდეს საზრდელსა“ **დაბ. 49,27**; „მე განვიღჳძო განთიად“ **ფს. 107,3**; „ვითარცა თანა-წარჰვიდოდეს განთიად“ DE,—„ვითარ თანა-წარჰვიდოდეს დილითი“ C, **მრ. 11,20**.

**განთიად-ი** «ცისკარი», დილა: „ვითარცა აღმოვიდა განთიადი“ G,—„აღმოსლვასა ოდენ ცისკრისასა“ M, **მსჯ. 19,25**; „იყვნენ იგინი, ვითარცა ღრუბელნი განთიადისანი“ **ოვსე 13,3**; „წყალობაჲ თქუენი, ვითარცა ღრუბელი განთიადისაჲ“ **ოვსე 6,4**.

**განთიად-განთიად** დილაობით: „აგზებდეს მღდელი იგი შეშასა განთიად-განთიად“ **ლევიტ. 6,12**.

**განთიადითგან** დილით: „აღდგიან განთიადითგან“ **ეს. 5,11**.

**განთიადსა** «განთიად»: „ნიად განთიადსა“ DE,—„მსთუად განთიად“ C, **მრ. 16,2**.

**განთლა** გათლა, «მოთლა»: „განთალნოს კეთილსწავლულებითა ყოველი ქერქი მისი“ pb.,—„მოთალა სწავლულად ნაქურცენი მისი“ O, **სიბრძ. სოლ. 13,11**.

**განთლილ-ი** «გამოთლილი»: „მოიხუნენ ქვანი განთლილნი“ G,—„მოიხუნენ ლოდნი გამოთლილნი“ pb., **ლევიტ. 14,42**. იხ. თლა.

**განთოვ(ლ)ა** თოვლად/თოვლისფრად გახდომა: „განითოვნეს იგინი სელმონს“ Ꮯ,—„განთოვლდენ იგინი სელმონს“ Ꮭ, **ფს. 67,15**. იხ. თოვლი.

**განთრევა, გათრევა** წათრევა, გაზიდვა: „განითრინეს და განსთხინეს იგინი გარე“ **რიფს. 175,42**; „გარეშე ქალაქსა გაითრიეთ“ **ვარ. 813**. იხ. თრევა.

**განთჳსება** «განყოფა», «განჩინება»: „განითჳსნეთ თქუენ ქალაქნი მათნი“ G,—„განჰყუნეთ თქუენ ქალაქნი“ pb., **რიცხ. 35,11**; „განათჳსნე ლევიტელნი შორის ძეთაგან ისრაჱლისათა“ G,—„განაჩინე ლევიტელნი შორის ძეთაგან ისრაჱლისათა“ pb., **რიცხ. 8,14**.

**განთჳსებულ-ი** განცალკევებული, საკუთარი: „არა აქუნდა განთჳსებულად რაჲცა, ვიდრე ნემსადმდეცა“ **მ. ცხ. 167r**; „უცხო არს ყოვლადვე მონაზონთაგან კრებულსა შორის განთჳსებული რაფიკობაჲ“ **მ. ცხ. 154v**. იხ. თჳსი, თჳსება, თჳსობა.

**განთჳსულ-ყოფა** «განყოფა», აქნა: „და ვერძი იგი ჴორც განთჳსულ-ყო“ G, — „და ვერძი იგი განყო ასოდ-ასოდ“ pb., **ლევიტ. 8,20** იხ. ყოფა.

**განთქუმა, გათქუმა** «განჴდა», თქმა, თხრობა, გასმენა, მოფენა: „განუთქუას მას სახელი ბოროტი“ G,—„სახელსა ბოროტსა განუჴდიდეს მას“ O, **II შჯ. 22,14**; „განთქუან სახელი თქუენი, ვითარცა ბოროტთაჲ“ DE,—„განჴადონ სახელი თქუენი, ვითარცა ბოროტთაჲ“ C, **ლ. 6,22**; „სარწმუნოებაჲ ეგე თქუენი განეთქუმის ყოველსა სოფელსა“ **ჰრომ. 1,9**; „ქებულებაჲ მისი განთქუას ყოველმან ერმან“ **ზირ. 39,14**; „ჰამბავი იგი... განითქუმოდა“ **რიფს. 167,32**.

**განთქუმულ-ი** სახელგანთქმული, სახელოვანი, ქებული: „რომელი-იგი ესრეთ განთქუმულ იყო“ **რიფს. 172,8**; „დიდსა ჭირსა შინა არიან განთქუმულნი იგი წმიდანი“ **ვარ. 804**; „სიმჴნითა განთქუმულ იყო ღუაწლსა შინა“ **რიფს. 176,4**. იხ. თქუმა; განსათქუმელი, სახელგანთქმული.

**განთხევა** «დათხევა», «განყრა»: „ვითარცა სკორჱ, განსთხინე (დასთხინე pb.) იგინი“ O, **ეს. 30,22**; „განსთხიენ (განჰყარენ pb.) ჩემგან ყოველნი ცოდვანი ჩემნი“ I, **ეს. 38,17**; „ხოლო ჯერკუალი იგი გარე განსთხიიან“ **მთ. 13,48**; „განსთხიონ მონაფხეკი იგი მტუერი გარეგან ქალაქისა“ G, **ლევიტ. 14,41**. იხ. თხევა.

**განთხზვა** დაწვნა: „განითხზნა სამკაულად თმაჲ თავისა მისისაჲ“ **ივდ. 10,3**; „არა გარეშჱთა მით **განთხზვითა** თმისაჲთა და ოქროჲსა შესხმითა“ **I პეტრე 3,3**. იხ. თხზვა.

**განთხოვება** მითხოვება, დანიშვნა: „განგათხოვენ თქუენ ერთსა მამაკაცსა“ **ფიზ. XXXII,14**.

**განთხოვილ-ი** «თხოვილი», «დაწინდ(ებ)ული», მითხოვილი, დანიშნული: „მიივლინა გაბრიელ... ქალწულისა, განთხოვილისა კაცისა“ C,—„მოივლინა გაბრიელ... ქალწულისა, თხოვილისა ქმარსა“ DE, **ლ. 1,27**; „იყოს თუ ვინმე ქალი ქალწული და განთხოვილ იყოს“ M,—„უკუეთუ იყოს ყრმაჲ ქალწული, დაწინდული ქმრისაჲ“ G, **II შჯ. 22,23**. იხ. თხოვა.

**განთხრა** ჩათხრა, გახსნა: „განთხარეს და შთაუტევეს ცხედარი იგი“ **მრ. 2,4**. იხ. თხრა.

**განირათხ** იხ. განრთხმა.

**განიშატიანება** «განმხიარულება»: „იყო ოდეს განიშატიანდა გული მათი“ G,—„იყო რაჟამს განმხიარულდა გული მათი“ M, **მსჯ. 16,24**. იხ. [ნიშატი].

**განკაზმვა** გაწყობა, წესრიგში მოყვანა: „განეკაზმა გული მისი მეგობრისა მის მიმართ თჳსისა“ **მ. ცხ. 65r**; „გზათა განჰკაზმვიდიედ და დაავაკებედ“ Ath.—**11, 56r**. „მოსწადდა კაცსა მას **განკაზმვაჲ** მისი და ჰრქუა ძესა თჳსსა: წარვედ, შვილო, და განწმიდე ყანობირი იგი“ **მ. ცხ. 202v**. იხ. კაზმვა.

**განკანონება, გაკანონება** დასჯა: „კრულობითა და შეჩუენებითა... განკანონა“ **ი.-ე. 26,10**; „მან მძიმედ განკანონნის“ **ი.-ე. 35,31**. იხ. კანონი.

**განკარგვა** განახლება, შემოღება, დაწესება: „რომელი იხილვა... კეთილად განგებულებაჲ, განჰკარგა ქუეყანასა სომხითისასა“ **ნერს. 69,18**. იხ. [კარგვა].

**განკაფა** «დაღნობა», «განბებკა», გაცვეთა, გალევა, დაძველება; გახდომა: „განკფდენ იგინი სიყმილითა“ M,—„დამდნარნი სიყმილითა“ G. **II ზჯ. 29,5**; „განკფდეს სული ჩემი ჩემ თანა“ O,—„დადნეს სული ჩემი ჩუენ ზედა“ G, **გოდ. იერ. 3,20**; „სამოსელი შენი არა განგიკფდა“ M,—„სამოსელნი შენნი არა განიბებკნეს შენგან“ G, **II ზჯ. 8. 4**; „გამკაფა მე შურმან“ **ფს. 118,139**; „ყოველივე ჴორციელი, ვითარცა სამოსელი, განკფდეს“ **ზირ. 14,18**; „სალმობამან განკაფნეს იგინი სიკუდიდ“ **ზირ. 27,32**; „ვიდრემდის განკფდეს მთოვარე“ **ფს. 71,7**; „განკფდი ქუეყანასა უცხოთასა“ **ბარ. 3,10**; „რად ეგრე, ჩაჲსათჳს განიკაფები?“ **II მფ. 13,4**; „უკუეთუ დასნეულდის ყრმაჲ იგი, შიშითა განიკაფნიან მშობელნი“ **მ. სწ. 116,9**.

**განკაფულ-ი** «დამდნარი», «დაბებკული», გაცვეთილი, გალეული, გარჯილი: „მოგცეს... თუალნი ნაკლულევანნი და სული განკაფული (დამდნარი G)“ **M, II ზჯ. 28,65**; „სანდალნი მათნი ძუელნი, განკაფულნი ფერჴთა ზედა მათთა“ G,—„სანდალნი მათნი დაძუელებულ და დაბებკულ იყვნეს ფერჴთა ზედა მათთა“ M, **ისუ ნ. 9,5**; „განკაფულ არიან გულითა“ **ფს. 33,19**; „მოვედით ჩემდა მაშურალნი ეგე და განკაფულნი“ **ფლკტ. 148,33**. იხ. კაფა.

**განკაცება** კაცად გახდომა: „განკაცნა რაჲ სიტყუაჲ“ **მ. ცხ. 46r.** „რომლისა თავ აღსრულების იქმნა უფალი თქუენი იესუ ქრისტე **განკაცებითა** მით და სისხლთა დათხევითა“ **რიფს. 165,3**. იხ. კაცება.

**განკეთება** განდიდება, გალამაზება: „არცაღა მათსა ვსძაგებთ და ჩუენსა მას განვაკეთებთ“ **კ. იერ.-ალდგ. 163,2**; „სოფელი იგი უშუერი განაშუენა და განაკეთა“ **Ath.—11, 36r.** იხ. კეთება.

**[განკეთრება]** იხ. კეთრი.

**განკეთრებულ-ი** «განბოკლებული», კეთრით შეპყრობილი: „მოუჴდა მას ერთი განკეთრებული“ DE,—„მოვიდა მისა განბოკლებული“ C, **მრ. 1,40**. იხ. კეთრი.

**განკეთროვნება** კეთრის შეყრა: „მარიამ განკეთროვნდა, ვითარცა თოვლი“ **რიცხ. 12,10**. „გამოვიდა პირისაგან მისისა **განკეთროვნებული**, ვითარცა თოვლი“ **IV მფ. 5,27**; „იყოცა ბერი განკეთროვნებულ“ **მ. ცხ. 171r.** იხ. კეთროვანი, კეთროვნება.

**განკერვა** კერვა, გამართვა: „განჰკერვიდეს ბადეთა მათთა“ **მთ. 4,21**; „ვითარცა ვინ განჰკერავნ კეცსა, ეგრე არს, რომელი ასწავებდეს უგუნურსა“ **ზირ. 22,7**. იხ. კერვა.

**განკიდება** გაშორება, გაცლა: „ყოველთა თანა სიყუარული გაქუნდინ და ყოველთა განვეკიდე“ **მ. ცხ. 454v.** იხ. კიდება.

**განკითხვა** «დასჯა», «განსჯა», «განცდა», «კითხვა», ძიება, გამოკითხვა, «მოზღვევა», სამართლის ქმნა: „შჯულისაებრ თქუენისა განიკითხეთ“ DE, — „მსგავსად შჯულისა თქუენისა დასაჯეთ“ C, **ი. 18,31**; „განმცადე მე, უფალო, და განმიკითხე“ Ꞇ,—„გამომცადე მე, უფალო, და განმცადე მე“ Ꞁ **ფს. 25,2**; „შესუეს იგი საპყრობილესა განშჯად (რაჲთა განიკითხონ pb.)“ G, **ლევიტ. 24,12**; „წინაშე თქუენსა განვიკითხე და არარას ვპპოვებ ამის თანა“ DE,—„თქუენ წინაშე ვიკითხე და ბრალ არაჲ ვპოე კაცისა მაგის თანა“ C, **ლ. 23,14**; „ნუ განიკითხავთ, რაჲთა არა განიკითხნეთ“ **ლ. 6,37**; „ვინ ხარ, რომელი განიკითხავ სხჳსა მონასა“ **ჰრომ. 14,4**; „კაცი საქმეთა თჳსთა ზედა განიკითხოს“ **ზირ. 16,14**; „სასმენელმან სიტყუანი განიკითხნის“ **იობ 34,4**; „განიკითხნა მცველნი იგი“ **საქ. მოც. 12,9**; „ნუთუ შენგან განიკითხოს იგი“ pb.,—„ნუ შენგან მოიზღოს იგი“ O, **იობ 34,33**.

**განკითხვა** «განრჩევა», «განგებულება», განსჯა, გასამართლება, სამართალი, კითხვა-გამოძიება, სასჯელი: „თჳნიერ განკითხვისა არარას იქმოდა ყოლადვე“ **ი.-ე. 46,31**; „განკითხვაჲ წინამძღუარი არს ცხორებისაჲ“ **ი.-ე. 46,33**; „წრფელ არიან განკითხვანი შენნი“ **ფს. 118,137**; „სიმართლე და განკითხვაჲ არს განმზადებაჲ საყდრისა შენისაჲ“ Ꞁ,—„სიმართლით და განგებულებით აღმართებულ არს საყდარი შენი“ Ꞇ, **ფს. 88,15**; „ჰყოფ განკითხვასა მათ ზედა“ **ფლკტ. 142,21**; „განკითხვასა ჩემსა ჰყოფდეს უფალი“ **იობ 31,14**; „დღესა მას განკითხვისასა“ **ი.-ე., 55,16**; „განკითხვად ერისა თჳსისა“ Ꞇ,—„განრჩ(ევ)ად ერისა თჳსისა“ Ꞁ, **ფს. 49,4**. იხ. კითხვა.

**განკიცხება, განკიცხვა** «განბასრება», «შეურაცხ-ყოფა», დაცინვა: „განკიცხეს იგი და შეჰმოსეს სამოსელი მბრწყინვალჱ და მიუძლუანა იგი პილატეს“ DE,—„განბასრა იგი და შეჰმოსა სამოსელი სპეტაკი და მიუძლუანა მუნვე პილატეს“ C, **ლ. 23,11**; „განკიცხეს იგი“ C,—„შეურაცხ-ჰყოფდეს მას“ DE, **ლ. 16,14**; „განმკიცხა მე“ **მ. ცხ. 63v.** „**განკიცხების** უჩნდა მისგან განტევებაჲ სამთაჲ მათ მონაზონთაჲ“ **ლიმ. 56,27**. იხ. კიცხევა, კიცხვა.

**განკორდება** ყამირად ქცევა: „უდებებითა მისითა განკორდდა ყანობირი იგი“ **მ. ცხ. 202v.** „ნუ უდაბნო ვექმენ ისრაელსა, ანუ ქუეყანა **განკორდებულ**“ G,—„უდაბნო ნუ ვექმენ სახლსა ისრაჱლისასა, ანუ ქუეყანა დაყამირებულ“ O, **იერემ. 2,31**. იხ. კორდი.

**განკრება, გაკრება** 1. «გარდათხევა», «განსრევა», გატანა, გადაყრა: „ქვები გაკრიბეთ გზათაგან“ O,—„ქვები გარდასთხიეთ გზათაგან“ I,—„ქვანი გზისაგან განასრიენით“ pb., **ეს. 62,10**; „ყოველივე იგი გაკრიბეს ქუაბით“ **მ. ცხ. 206v.**

2. «ეკლესიის-ყოფა», შეკრება, შეყრა: „განკრიბა ყოველი კრებული“ M,—„ეკკლესია-ყო ყოველმან შესაკრებელმან“ G, **ისუ ნ. 18,1**. იხ. კრება.

**განკრეხვა** ძარცვა, მიტაცება, მოპარვა: „პოვნა ავაზაკნი, რომელნი განჰკრეხვიდეს სენაკსა მისსა“ **მ. ცხ. 376 v**; „განკრეხვიდა (კაცი) ჭურჭელსა მისსა“ **მ. ცხ. 372v**; „მე ვარ, რომელმან განვკრეხე სენაკი შენი“ **მ. ცხ. 66v.** „მსგავს ხარ შენ დაბასა განშუენებულსა წინა კერძოჲ, ხოლო უკუანაჲთა ავაზაკთაგან **განკრეხულსა**“ **მ. ცხ. 208r.** იხ. კრეხვა.

**განკრთობა** იხ. განსაკრთობელი.

**[განკრთოლვა]** იხ. განსაკრთოლველად.

**განკრთომა, გაკრთომა** «შესულება», «დაკჳრვება»,

«უგონო ქმნა», «განცთომა», «განბნევა», «აღდგინება», «განგარეება», «შეცთომა», შეკრთომა, «შინება», გაკვირვება, გაოცება: „განაკრთვნა იგინი უფალმან პირისაგან ძეთა ისრაჱლისაჲთა“ G,—„შესულიბნა იგინი პირისაგან ძეთა ისრაელისათა“ M, **ისუ ნ. 10,10**; „განვაკრთვნე და განვაქმო ერთბამად“ O,—„განვაცხადო, დავაკჳრვო, ყოველივე ერთბამად განვაქმო“ I, **ეს. 42,14**; „იხილეს... და განჰკრთეს“ DE, — „იხილეს... და დაუკჳრდა“ C, **მრ. 16,5**; „განვჰკრთით გულითა ჩუენითა“ G,—„უგონო ვიქმნენით გულითა ჩუენითა“ M, **ისუ ნ. 2,11**; „განჰკრთეს თაფლუჭისათჳს“ O,—„შესცთეს თაფლუჭისა მიერ“ pb., **ეს. 28,7**; „განჰკრთა ცხენი იგი და გარდამოაგდო ზედამჯდომი იგი“ Sin.—**11, 397r**; „გა-მცა-ჰკრთა მას სიხარულისაგან“ **მ. ცხ. 301r**; „ყოველი ბანაკი განაკრთო“ G, — „ყოველი ბანაკი მათი განიბნია“ M, **მსჯ. 8,12**; „განვაკრთვნე ყოველნი მეოტად“ O,—„აღვადგინნე მეოტნი ყოველნი“ G, **ეს. 43,14**; „ლომთა განიკრთვნეს იგინი“ O,—„ლომთა განაგარეეს იგი“ G, **იერემ. 50,17**; „ნუ განჰკრთებით DE, — „ნუ გეშინინ!“ C, **მრ. 16,6**; „გამოვიდეს შეპყრობად მისა, რამეთუ იტყოდეს, ვითარმედ: განცთა (განკრთომილ არს DE)“ **მრ. 3,21**.

**განკრთომა** შიში, შფოთი, შეძრწუნება: „იყო მათ ზედა განკრთომა“ **II ნშტ. 14,14**; „განგდრიკოს შენ დღესა მას განკრთომისასა“ **ზირ. 11,36**; „განკრთომით განჰკრთენ“ **ეზეკ. 26,16**; „მეფენი მათნი განკრთომით განჰკრთეს“ **ეზეკ. 27,35**. იხ. კრთომა.

**განკრთომილ-ი** შეშლილი, სულელი; მოქნეული: „განბოროტნეს ისრაჱლი, ვითარცა წინაწარმეტყუელი განკრთომილი“ **ოვსე 9,7**; „განკრთომილი ერთი კუერთხთა მათგანი მიიწია მეფისა მის“ **ფლკტ. 138,17**.

**განკრძალება, განკრძალვა** «დამტკიცება», მომზადება, გაფრთხილება, მსახურება, დაცვა, რიდება: „იგი უფროჲს განკრძალულ იყო“ Ꞇ,—„იგი დაამტკიცებდა“ Ꞁ, **საქ. მოც. 12,15**; „წინაჲსწარ განგაკრძალნენ თქუენ“ **II კორ. 9,5**; „წინაჲსწარ განგაკრძალებს შენ კათოლიკე ეკლესიაჲ“ **მრთ. A, კ. იერ.-სული წმ. 162**; „რომელნი-იგი განეკრძალნეს და მისცეს... პური“ **იპ. რომ.-კურთხ. ისაკ-იაკ. 96,3**; „განვაკრძალნეთ თავნი ჩუენნი ჰრულისაგან უდებებისა“ **მ. ცხ. 290r**; „ევედრე მას, რაჲთა ყოლადვე განგაკრძალებდეს და გარიდებდეს საქმეთა ბოროტთა“ **მ. სწ. 160,26**; „განვეკრძალნეთ უკუე ბრძოლად მისა, რაჲთა ვსძლოთ“ **მ. სწ. 271,34**.

**განკრძალვა** სიფრთხილე: „განკრძალვისათჳს მათისა სარწმუნოებასა ზედა“ **ეპ. იუდ. თავნი 3**.

**განკრძალულ-ი** ნიადაგმყოფი, «განმზადებული», ფრთხილად დაცული: „განკრძალულნი განვემზადენით ბრძოლად მათა“ O,—„განმზადებულნი დგეს ბრძოლად“ pb., **ნეემ. 4,15**; „იყვნეს განკრძალულ ერთბამად ლოცვასა“ **საქ. მოც. 1,14**; „დღითი-დღედ განკრძალულ იყვნეს ტაძარსა მას შინა“ **საქ. მოც. 2,46**; „მეკარენი იგი თითოეულად კართა მათ იყვნეს განკრძალულ“ **I ეზრა 1,16**.

**განკრძალულ-ი** გულმოდგინე, მოსწრაფე, მოწაფე; «განმზადებული», მოღვაწე: „განკრძალული იგი ყოველი იყავნ ვითარცა მოძღუარი თჳსი“ **ლ. 6,40**; „განკრძალულნი განვემზადენით ბრძოლად მათა“ O,—„განმზადებულნი დგეს ბრძოლად“ pb., **ნეემ. 4,15**; „იყო ძმაჲ ვინმე ფრიად განკრძალული“ **მ. ცხ. 270v**; „თჳსსა მსახურებასა განკრძალულ იყო“ **ი.-ე. 49,27**.

**განკრძალულად** მტკიცედ; ფრთხილად; «გულითად»: „განკრძალულად ძჳრსა იტყოდეს მისთჳს“ **ლ. 23,10**; „ეკრძალებოდეთ უკუე, ვითარ-ძი განკრძალულად ხუალთ“ **ეფეს. 5,15**; „რომლისათჳს განკრძალულად (გულითად Ꞇ) ვერრაჲ მაქუს, რაჲ მივწერო უფლისა ჩემისა“ **საქ. მოც. 25,26**. იხ. კრძალვა.

**განკრძალულ-ყოფა** «განძლიერება», ბეჯითობა: „იგინი განკრძალულ იყვნეს და იტყოდეს“ C,—„იგინი უფროჲს განძლიერდებოდეს და იტყოდეს“ DE, **ლ. 23, 5**; „ლოცვასა განკრძალულ იყვენით“ **ჰრომ. 12,12**. იხ. კრძალვა.

**განკუართვა** კვართის გახდა: „ვითარცა ვინ განიკუართის როკვასა თჳსსა“ **II მფ. 6,20**. „**განკუართული** მოხჳდოდე წინაშე მონათა და მჴევალთა მათ შენთა“ **II მფ. 6,20**. იხ. კუართი.

**განკუეთა, გაკუეთა** გაჭრა, «განპება», «მოსრვა», გაკვეთა: „ორგან განკუეთოს იგი“ **მთ. 24,51**; „განკუეთეთ ყრმაჲ ეგე მწოვარი ცოცხალი ორგან“ **III მფ. 3,25**; „განუკუეთნეს ერისაგანთა საბელნი იგი ნავისანი“ **საქ. მოც. 27,32**; „ჴმამან უფლისამან განკუეთის ალი ცეცხლისაჲ“ **ფს. 28,7**; „ვითარცა წერაქჳ, რომელმან განკუეთის კლდჱ“ **იერ. 23,29**; „ვერ განჰკუეთს მახჳლი, ვითარ-იგი განჰკუეთს ენაჲ“ **მ. სწ. 9,25**; „განკუეთა ჰაერისა მეყსეულად თჳთ თავით თჳსით შეიერთების“ pb.,— „განიპო აერი და მეყსეულად მუნვე შეირწყუა“ O, **სიბრძ. სოლ. 5,12**; „განკუეთნეს იგინი ბეზეკს“ G,—„მოსრნა იგინი ბეზეკს“ O, **მსჯ. 1,4**.

**განკუეთა** განხეთქილება: „ყო უფალმან განკუეთაჲ ტომთა შორის ისრაჱლისათა“ M, **მსჯ. 21,15**; „მოიწიის განკუეთაჲ და შემუსრვაჲ უკურნებელი“ **იგ. სოლ. 6,15**.

**განკუეთილ-ი, გაკუეთილ-ი** გაჭრილი, გაკვეთილი, ნაჭერი; მოშორებული; ნორმა: „ვითარ ძეს ორგან განკუეთილი მეფჱ ესე“ **ფლკტ. 154,37**; „შეჩუენებულ და განკუეთილ (არს) წესისაგან ქრისტეანეთაჲსა“ **ი.-ე. 54,5**; „მისცეს მოწაფჱ და გაკუეთილი შეუქმნეს თავისა კრასოვულისაგან კიდე, კოკაჲ ერთი ღჳნოჲ თუესა შინა და ყველი ერთი...“ **ი.-ე. 41,13**. იხ. კუეთა.

**განკუეთილება** ჭრილი, ჭრილობა; წინადაცვეთა: „განკუეთილებათა არა იქმოდით სულსა ზედა ჴორცთა შინა თქუენთა“ G, **ლევიტ. 19,28**; „ჰხედევდით განკუეთილებასა მას ურწმუნოთასა“ **ფლპ. 3,2**. იხ. განკუეთა (-ილი).

**განკუთნება, განკუთნვა** «განსაზღვრება», გამოყოფა; დაწესება, საკუთრად გახდომა: „ქალაქები, რომელ განიკუთნეს ძეთა ეფრემისთა“ M, — „ქალაქნი, განსაზღვრებულნი ძეთა ეფრემისთანი“ G, **ისუ ნ. 16,9**; „და

ჩუენ ერად თჳსა განგჳკუთნა და მონად თჳსა განგუაწესნა" **მ. სწ. 100,11.**

**განკუთნებულ-ი, განკუთნვილ-ი** «განსაზღვრებული», «განჩინებული»: „ძეთა გედსონისთა... ქალაქნი განკუთნებულნი (განსაზღვრებულნი G) მკლველთათჳს" O, **ისუ 6. 21,27**; „ძეთა აარონ მღდელისათა მისცა... ქებრონი და განკუთნებულნი (განჩინებულნი G) მისდამი" O, **ისუ 6. 21,13.** „თევზთა აქუს... ბუნებაჲ **განკუთნვილი** და საზრდელი განკუთნვილი" **ბას. ქეს-ექუს. დღ. 97,11.** იხ. კუთნვა.

**განკუთნვილება** თვისება: „სიჴმელე განკუთნვილებაჲ არს (ქუეყანისაჲ)" **ბას. ქეს.-ექუს. დღ. 59,26.** იხ. განკუთნვა (-ილი), კუთნვა.

**განკურნება** «ლხინება», «განცოცხლება», «განწმედა», «განმრთელება»: „გევედრები შენ, განკურნე ესე" G,—„გევედრები, ულხინე ამას" pb., **რიცხ. 12,13**; „განკურნე სული ჩემი" Ꞁ,—„ულხინე სულსა ჩემსა" Ꞇ, **ფს. 40,5**; „განიკურნა კაცი იგი" C,—„განცოცხლდა კაცი იგი" DE **ი. 5,9**; „განჰკურნებდა ყოველთა სნეულებათა" **მთ. 4,23**; „განიკურნა ყრმაჲ იგი მისი" **მთ. 8,13**; „განიკურნა სჷრინგებულება იგი" pb.,—„განმრთელებულ არს სჷრინგობაჲ" G, **ლევიტ. 13,37.** „რაოდენთა უჴმდა **განკურნებაჲ**, განჰკურნებდა" **ლ. 9,11.** „რომელნი განკურნებულ იყვნეს სულთაგან უკეთურთა და უძლურებათა" DE, **ლ. 8,2**; „არა ათნივე განიკურნენით?" DE,— „არა ესენი ათნი განწმიდნეს" C, **ლ. 17,17.** იხ. კურნება.

**განკჳრვება** «დაკჳრვება», «მალ-», «დასულება», «განცჳფრება», გაოცება, გაშტერება, გაშეშება, «მოგრგენა»: „განუკჳრდებოდა მათ განკჳრვებითა დიდითა" DE,—„დაუკჳრდა მათ საკჳრველითა დიდითა" C, **მრ. 5,42**; „განუკჳრდებოდა" DE,—„ჰმალდა მოძღურებაჲ იგი მისი" C, **მრ. 6,2**; „სიკეთე სისპეტაკისა მისისა განაკჳრვებს თუალთა" pb.,—„სიკეთემან სისპეტაკისა მისისამან მოაგრგინის თუალთა" O, **ზირ. 43,18**; „იხილეს იგი და განუკჳრდა" DE,—„ხედვიდ მას და დასულბიან" C, **ლ. 2,48**; „განუკჳრდა ისაკს განკჳრვებითა დიდითა ფრიად" **დაბ. 27,33**; „განკჳრდენ დიდებულსა მას ცხოვრებასა მისსა" O,—„განცჳფრდენ დიდებულისათჳს ცხოვრებისა" pb., **სიბრძ. სოლ. 5,2**; „გრძნებდა და განაკჳრვებდა ნათესავსა მას სამარიტელთასა" **საქ. მოც. 8,9**; „მეფენი განაკჳრვნის (ვარდმან) ფერისა და სურნელებისა მისისაგან" **მ. სწ. 191,12.**

**განკჳრვება** შიში, შეძრწუნება, საკჳრველება, საოცრება, გაშტერება: „განკჳრვებამან შეიპყრა იგი" **ლ. 5,9**; „იყო განკჳრვებაჲ მათ ყოველთა ზედა" **ლ. 4,36**; „შეჰმუსრენ განკჳრვებითა თავნი ძლიერთა" **ამბაკ. 3,14.** იხ. კჳრვება.

**განკჳრვებულ-ი** გაოცებული, განცვიფრებული, შემკრთალი: „ვიხილენ ჰაერნი განკჳრვებულნი და მფრინველნი დაყუდებულნი" **ლშ. ზოზ. 191,8**; „განკჳრვებულ ვარ მე თქუენთჳს" **გალ. 4,20**; „განკჳრვებული ჰმადლობდა ღმერთსა" **მ. ცხ. 171v.**

**განლაღება** გაამაყება, გათამამება, გაკადნიერება: „მეფე იგი განლაღნა და აღჰყვა ამპარტავანებასა" **რიფს. 163,32**; „მეცნიერება განალაღებს, ხოლო სიყუარული აღაშენებს" **I კორ. 8,1**; „განლაღნა იგი ერსა შენსა ზედა" **ნეემ. 9,10.**

**განლაღება** ამპარტავანება: „ნუუკუე იყვნენ თქუენ შორის... განლაღებანი, შფოთებანი" **II კორ. 12,20.**

**განლაღებულ-ი** გაამაყებული; ამაყი, ზვავი: „განლაღებულ არს და მამად ღმერთსა იტყჳს" **სიბრძ. სოლ. 2,16**; „განლაღებული ყოველთა ზედა" **II თეს. 2,4.** იხ. ლაღობა.

**განლაშქრება** «განწყობა»: „რავდენთა განილაშქრეს იერუსალიმს ზედა" G,—რომელნი-იგი განეწყვნეს იერუსალჱმსა ზედა" O, **ეს. 29,8.**

**განლევა, გალევა** გაცვეთა, გამოლევა; დაქანცვა: „ცეცხლმან განლია იგი" **ეზეკ. 19,12**; „სამოსელი, რომელიიგი მემოსა, განილია" H—**341,14**; „დღითი-დღედ განვილევი მწუხარებითა" **მ. სწ. 263,22**; „არა განილიო მცირედ-მცირედ ტანჯვითა" **ლონგ. 189,21**; „მე ჴეროვნად განვილიო და განვკფდე" **II კორ. 12,15**; „განილინეს გამოძიებასა გამოსაძიებელისასა" **ფს. 63,7.** „ცეცხლითა **განლეულნი** იტანჯებოდეს" **სიბრძ. სოლ. 16,16.** იხ. ლევა.

**განლეწა** «დალეწა»: „განჰლეწო მთა, დააწულილნე ბორცუნი" O, — „დაჰლეწნე მთანი და დაჰმწულილნე ბორცუნი" I, **ეს. 41,15.**

**განლიგება** გაშტერება, განცვიფრება: „მთავრობანი იცვალნენ და ჴელმწიფებანი განლიგნენ" **მ. სწ. 124,15.**

**განლიგებულ-ი** «განცჳბრებული», გაოგნებული, გაშტერებული; შემცთარი: „თუალ-უგიან და განლიგებული (განცჳბრებული) ხედავს კაცსა ვისმე ერთსა" **თეკ. 95,22**; „განლიგებულ არნ ყოველთა გზათა მისთა" **ფიზ. XXIII, 20**; „განლიგებულმან განვჰმარტე ჴელი ჩემი აღმოყვანებად მისა" **მ. ცხ. 422r**; „როკვიდა იგი შორის მეინაჴეთა მათ, განლიგებულთა თუალითა სიმთრვალითა მით ღჳნისაჲთა" Ath.—**11,162v.** იხ. ლიგება.

**განლტოლვა (-ილი)** იხ. განვლტოლა (-ილი).

**განმაახლებელ-ი** ახლად მქცევი: „რომელ არს შემოქმედი და განმაახლებელი და მაცხოვარი" **რიფს. 168,25.** იხ. განახლება.

**განმაბნეველ-ი** გამფანტველი: „(მგელნი)... განმაბნეველნი სამწყსოთა ღმრთისათანი" **ბას. ქეს.-ექუს. დღ. 33,2.** იხ. განბნევა.

**განმაგრება, გამაგრება** «განმტკიცება», «განძნელება», გაძლიერება: „განიმაგრე გული შენი" M,—„განიმტკიცე გული შენი" G, **მსჯ. 19,5**; „განმიმაგრეთ ზურგით კერძო" **ქ. ცხ. 10,12**; „რამეთუ განმაგრდეს თუ სიმაგრე ძალისა მისისა" G,—„თუ განიძნელოს სიმაღლჱ იგი სიმტკიცისა მისისაჲ" O, **იერემ. 51,53.** „ზღუდეთა მისთა ეგულების **გამაგრებაჲ**" **I ეზრა 2,18.** იხ. მაგარი.

**განმავალ-ი, გამავალ-ი** მიმავალი: „ეტყოდა განმავალსა მას მისა ერსა ნათლის-ღებად მისგან" **ლ. 3,7**; „გამავალთა ძმათა ჰკითხავნ მიზეზსა განსლვისასა" **ი.-ე. 34,28.** იხ. განსლვა; შინა-განმავალი.

**განმაზოგებელ-ი** გამანაწილებელი: „განიზრახე ადგილისა

მისთჳს, განმყოფელისა და განმაზოგებელისა ნოტიაჲსა“ **ბას. კეს.-ექუს. დღ. 47,19.** იხ. განზოგება.

**განმათავისუფლებელ-ი** გამთავისუფლებელი, მხსნელი: „ტყუეთა თანა განმათავისუფლებელი“ **ეპ. კჳპრ. [დაფლ.] 94r.** იხ. განთავისუფლება.

**განმაკრთობელ-ი** შემაძრწუნებელი: „ბგერაჲ განმაკრთობელი, დაზულევაჲ კლდეთაჲ“ **სიბრძ. სოლ. 17,18.** იხ. განკრთომა.

**განმამაკაცება** «განორძნება», გაზრდა: „ვიდრემდე განორძნდენ“ **M**,—„ვიდრემდის განმამაკაცნენ“ **G, რუთ. 1,13.** იხ. მამაკაცი.

**განმამაკაცებელ-ი** გაახალგაზრდავებული: „მოაგოს იგი განმამაკაცებელი კაცთა შორის“ **იობ 33,25.** იხ. განმამაკაცება.

**განმამართლებელ-ი** ვინც ამართლებს: „მოახლებულ არს განმამართლებელი ჩემი“ **ეს. 50,8.** იხ. განმართლება.

**განმამტკიცებელ-ი** «დამამტკიცებელი»: „ეფრემ, განმამტკიცებელი თავისა ჩემისაჲ“ **Ⴂ**,—„ეფრემ, დამამტკიცებელი თავისა ჩემისაჲ“ **Ⴀ. ფს. 107,9.** იხ. განმტკიცება.

**განმამწარებელ-ი** გამამწარებელი: „მიგავლინო შენ სახლისა მის ისრაელისა, განმამწარებელთა მათ ჩემთა“ **ეზეკ. 2,3.** იხ. განმწარება.

**განმანათლებელ-ი** ვინც ანათ(ლ)ებს: „სანთელი განმანათლებელი არს ზედა სასანთლესა წმიდასა“ **ზირ. 26, 22**; „ჵ დაყუდებაო, განმანათლებელო სულისაო“ **მ. ცხ. 80v.** იხ. განათლება.

**განმარგლა** მარგლვა: „მუშაკმან კეთილმან განმარგლის ყანაჲ თჳსი ღუარძლისაგან“ **მ. სწ. 273,14.** იხ. მარგლა.

**განმართ, გამართ** გარეთ, შორს: „არა თუ მოყუასსა მას თჳსსა განმართ გაუტევებდა“ **მრთ. S, ი. ოქრ.-მარხ. და იონ. 105,3**; „მართალთაგან ესე ყოველი გამართ განივლტინ“ **ზირ. 23,16.** იხ. მართ.

**განმართება, გამართება** გასწორება, გამართვა, განახლება, წარმართვა; გაშლა, «განმარტება»: „განემართნეს ალაგნი ქუეყანისანი“ **სიბრძ. სოლ. 9,18**; „მრუდი განჰმართე“ **ლიმ. 64,23**; „უკუეთუ განმართებით განჰმართნეთ გზანი თქუენნი და სლვანი თქუენნი“ **იერემ. 7,5**; „განჰმართენით გულნი, ორგულნო“ **იაკ. 4,8**; „ხატი შენი განრყუნილი განვჰმართო“ **ეპ. კჳპრ.-დაფლ. 99v**; „განიმართნეს (განიმარტნეს pb.) ფრთენი თჳსნი“ **O, იერემ. 48,40.**

**განმართება** შენელება, შეკაზმვა: „უკუეთუ ზეთი აკლდის (საჭმელსა), კელარი დაიუბნის და ამცნის განმართებაჲ“ **ი.-ე. 37,12.**

**განმართებულ-ი** გაშლილი, გაბმული: „ვითარცა მახჸ, განმართებული ოლეთა ზედა“ **ოვსე 5,1.** იხ. მართება.

**განმართლება** მართლად ქცევა; სამართლის ქმნა: „უკუეთუ განმართლდეს ულლითა უშჯულოჲ იგი“ **მიქ. 6,11**; „რომელნი განიმართლებთ თავთა თჳსთა“ **ლ. 16,15**; „განამართლონ მართალი და განაცრუონ ულმრთოჲ“ **II შჯ. 25,1**; „ალიარენ ბრალნი შენნი და განჰმართლდე“ **მ. სწ. 229,13**; „მდაბალი და გლახაკი განამართლეთ“ **ფს. 81,3.**

**განმართლება** გამართლება; სამართალი: „მნებავს განმართლებაჲ შენი“ **იობ 33,32**; „პირით შენით განმართლებაჲ ჩემი გამოვედინ“ **ფს. 16,2.**

**განმართლებულ-ი** მართალი; სწორი: „რაჲთა... წიგნნი განმართლებულ იპოვნენ“ **იპ. რომ.-კურთხ. ისაკ და იაკ. 6,2.** „კაცი გონიერი **განმართლებულად** ვალნ“ **იგ. სოლ. 15,21.** იხ. მართლება.

**განმარინებელ-ი** დამახრწეველი, გადამრჩენელი; განმსხმელი: „არავინ იყო განმარინებელ ვერძისა მის ჭელისაგან მისისა“ **დან. 8,7**; ‚არავინ იყოს განმარინებელ თქუენდა“ **II შჯ. 28,26.** იხ. განრინება.

**განმარისხებელ-ი** «განმაძჳნებელი»: „და მოვიდოდიან შენდა შიშით ძენი იგი... განმარისხებელთა (განმაძჳნებელთა pb.) შენთანი“ **I ეს. 60,14.** იხ. განრისხება.

**განმარტება** «გამოთარგმანება»; «განძარცუვა»; «მიყოფა», «განპყრობა», «გარდაფენა», «ცხად-ყოფა», ახსნა; გაცლა; გაშლა; «განმართება»; «განცხადება»: „ვითარ განგჳმარტებდა ჩუენ წიგნებსა“ **C**,—„ვითარ-იგი გამომითარგმანებდა ჩუენ წიგნთა“ **DE, ლ. 24,32**; „განჰმარტონ სამოსელი წინაშე ბერობასა“ **G**,—„განსძარცონ სამოსელი მისი და განიხილონ იგი“ **O, II შჯ. 22,17**; „ჴელი მისი მარცხენე მანისა მიმართ განჰმარტა“ **G**, — „ჴელი მარცხენე მისი მიყო მანასა“ **M, მსჯ. 5,26**; „განჰმარტა სამოსელი თჳსი“ **G**,—„განიპყრნა გედეონ სამოსელნი თჳსნი“ **M, მსჯ. 8,25**; „განვჰმარტო მახე ჩემი“ **O**,—„გარდავჰფინო მის ზედა ბადე ჩემი“ **pb., ეზეკ. 17,20**; „განემარტოს ენაჲ ბრგუნილი“ **O**,—„ცხად-იყოს ენა ძლით-მზრახველი“ **pb., ეს. 35,6**; „განუმარტებნ ყოველსა“ **მრ. 4,34**; „განიმარტის და წარვიდის მარტოჲ უდაბნოდ“ **ფიზ. XXXII, 5**; „ყოველსა კაცსა ნუ განუმარტებ (განუცხადებ pb.) გულსა შენსა“ **O, ზირ. 8,22**; „განუმარტებდეს ფერჴთა მათთა“ **ანდ.-ანატ. 226,2**; „განიმარტნეს (განიმართნეს O) ფრთენი თჳსნი“ **I, იერემ. 48,8.**

**განმარტება** თარგმანება, კომენტარი: „გამოეძიებს კურთხევათა მათთჳს განმარტებასა“ **იპ. რომ.-კურთხ. ისაკ. და იაკ. 10,1.**

**განმარტებულ-ი, განმარტულ-ი** «განპყრობილი», «მარტი(ვ)ობა», გაშლილი, გადაფენილი; წმინდა, ნათელი; წრფელი: „ფრთენი მათნი განმარტებულ ზედა კერძო ოთხთავე მათ“ **O**,—„ფრთენი მათნი განპყრობილ ზენაჲთ ოთხთასა“ **G, ეზეკ. 1,11**; „განმარტებულითა გულითა გულს-ვიდგინე მე ესე ყოველი“ **I ნშტ. 29,17**; „ოდეს თუალი შენი განმარტებულ არს, ყოველი გუამი შენი ნათელ იყოს“ **ლ. 11,34**; „თუალნი ჩუენნი განმარტულ არიან და ქედნი ჩუენნი დადრეკილ არიან წინაშე მისსა“ **ბალ. 56,24**; „მიიღებდეს საზრდელსა მხიარულითა და განმარტებულითა გულითა“ **საქ. მოც. 2,46**; „განმარტებულითა გულითა ეძიებდით მას“ **სიბრძ. სოლ. 1,1**; „(მარტიობითა) განმარტებულითა გულისაჲთა გეშინოდენ ღმრთისა“ **კოლ. 3,22.**

**განმარტოვება** მარტოდ ყოფნა: „ესე საქმენი შუენიან

მონანულსა, რაჲთა განმარტოვდეს“ მ. ცხ. 99r. იხ. მარტოვება.

**განმარჯუება** წარმატება, «წარმართება»: „განემარჯუებოდა საქმჱ იგი ტაძრისაჲ მის“ **I ეზრა 7,8**; „უფალმან თავადმან განუმარჯჳს მას“ O,—„უფალმან კეთილი წარუმართოს მას“ pb., **ზირ. 15,10**.

**განმარჯუება, გამარჯუება** წარმატება; მოწადინეობა, «ნება»: „ვითხოვდით ადვილსა და განმარჯუებასა ჩუენსა შვილთა ჩუენთათჳს“ **I ეზრა 8,51**; „ვლენან განმარჯუებასა გულსა მათისა უკეთურისასა“ O, — „მავალთა ნებასა გულისა მათისათა“ pb., **იერემ. 13,10**.

**განმარჯუებულ-ი** «მარჯუე», მძლე: „ეძიებდა განმარჯუებულსა ჟამსა“ C,—„ეძიებდა ჟამსა მარჯუესა“ DE, **მთ. 26,16**; „ქარითა განმარჯუებულითა მიიწინეს ბიზინტიად“ **ანდ.-ანატ. 234,21**; „განმარჯუებული შემოვიდა“ **ქ. ცხ. 52,4**. იხ. მარჯუება.

**განმასაზღურებელ-ი** «განსაყოფელი»: „განზომა სიგრძჱ იგი განმასაზღურებელისა (განსაყოფელისაჲ O) მის“ **ეზეკ.** G, **41,15**. იხ. განსაზღურება.

**განმატფობელ-ი** იხ. განტფობა.

**განმაუცხოებელ-ი** უცხოდ შემქმნელი: „სარწმუნოვებისა განმაუცხოებელ“ **ლონგ. 189,36**. იხ. განუცხო(ვ)ება.

**განმაქარვებელ-ი** მომსპობი, წამხდენი: „ესენი წინააღმდგომ არიან და განმაქარვებელ ერთმანერთისა (ცეცხლი წყლისა)“ **ბას. კეს.-ექუს. დღ. 45,18**. იხ. განქარვება.

**განმაქიქებელ-ი** გამამჟღავნებელი: „და ესე (ქებაჲ კაცთაჲ) განმაქიქებელ და მარცხუენელ არს კაცისა“ **მ. ცხ. 83,12**; „ჭეშმარიტებისა და ტყუილისა განმაქიქებელნი“ **H—341,107**. იხ. განქიქება.

**განმაყენებელ-ი** «წარმდევნელი», მომცილებელი; გამშორებელი: „იყვნენ მკუდარნი ამის ერისანი საჭმელად მფრინველთა... და არავინ-იყოს განმაყენებელ“ O,—„იყვნენ მკუდარნი ამის ერისანი საჭმელ მფრინველთა... და არა იყოს წარმდევნელი“ G, **იერემ. 7,33**. იხ. განყენება.

**განმაშოვრებელ-ი** მომცილებელი: „სიმდაბლისა განმაშოვრებელ“ **ლონგ. 190,1**. იხ. განშო(ვ)რება.

**განმაცრუვებელ-ი** გამტეხი: „ვიყავ მე... განმაცრუვებელ ფიცსა სხჳსასა“ **მ. სწ. 262,26**. იხ. განცრუვება.

**განმაცხოველებელ-ი** სიცოცხლის მომცემი: „სული არს განმაცხოველებელი“ **ი. 6,63**. იხ. განცხოველება.

**განმაძლიერებელ-ი** ძალის მიმცემი: „განმაძლიერებელი ჩემი და შესავედრებელი ჩემი შენ ხარ“ **ფს. 30,4**. იხ. განძლიერება.

**განმაძნელებელ-ი** გაუტანელი, «შეუტკბობელი»: „განმაძნელებელ ჩუენდა არს“ O,—„შეუტკბობელ არს ჩუენდა“ pb., **სიბრძ. სოლ. 2,12**. იხ. განძნელება.

**განმაძჳნებელ-ი** «განმარისხებელი»: „მოვიდოდიან შენდა შიშით ძენი იგი... განმაძჳნებელთა (განმარისხებელთა I) შენთანი“ O, **ეს. 60,14**. იხ. განძჳნება.

**განმაძღარ-ი, გამაძღარ-ი** ავსებული: „აწვე განმაძღარ ხართ“ **I კორ. 4,8**; „განმაძღარ არიან, არღარა ჰნებავს ჭამად“ **მ. ცხ. 270 v**; „ვერ გამაძღარა წყლითა“ O,—„არა განძღების წყლითა“ pb., **იგ. სოლ. 30,16**. იხ. მაძღარი; გა(ნ)ძღომა.

**განმაწესებელ-ი** «მოჰაზრე», გამჭრიახი, შორსმჭვრეტელი: „მოსპოლავს... წინაწარმეტყუელსა და განმაწესებელსა“ O,—„მოსპოლავს... წინაწარმეტყუელსა და მოჰაზრესა“ pb., **ეს. 3,2**. იხ. გა(ნ)წესება.

**განმახუვა, გამახუვა** წამახვა, ალესვა: „ლერწამნი განმახუნიან“ **საეკლ. უწყ. 1219**; „გამახუე მახჳლი შენი“ **ქ. ცხ. 184,4**. იხ. მახუვა.

**განმბნეველ-ი** იხ. განბნევა.

**განმგე** გამგე; გამგებელი; მმართველი: „იქმნა იგი მიერითგან განმგე რჩეულ“ **მ. ცხ. 218 r**; „რაჲთა იგი იყოს განმგე ამა საქმესა“ **ხარიტ. წამ. 161v**; „შეისუენა მამამან მისმან და დაშთა პანტელეონ მარტოჲ განმგედ თავისა თჳსისა“ Sin.-**11,131r**.

**განმგებელ-ი** «განმმართველი»; ზედამდგომელი, მნე; ქვეყნის მმართველი: „ბრძენთა განმგებელ“ O,—„ბრძენთა განმმართველ“ pb., **სიბრძ. სოლ. 7,15**; „თჳსისა სახლისა კეთილად განმგებელ“ **I ტიმ. 3,4**; „რავდენნი ურწმუნონი მთავარნი და განმგებელნი მომკუდარ არიან სოფელსა ამას“ **მ. სწ. 87,27**; „დაუტევა... განმგებელად წარჩინებული ერთი“ **ქ. ცხ. 68,1**. იხ. განგება.

**განმგებელ-ი და მწიგნობარ-ი** «მწიგნობარ(თ)-შემყვანებელი»: „მსაჯულნი და განმგებელნი და მწიგნობარნი დაადგინნე თავისა შენისა“ M,—„მსაჯულნი და მწიგნობართ-შემყვანებელნი დაადგინნე თავისა შენისა“ G, **II შჯ. 16,18**.

**განმგებელთ-მოძღუარ-ი** მთავარი, მმართველი: „ალექსანდროს განმგებელთ-მოძღუარმან თქუა“ Sin.-**11, 234r**. იხ. მოძღუარი.

**განმდიდრება** დიდად ან მდიდრად ქცევა: „რაჲთა თქუენ მისითა მით სიგლახაკითა განმსდიდრდეთ“ **II კორ. 8,9**; „განდიდნეს და განმდიდრდეს (განმდიდრნეს O) და გასუქნეს და განპოხნეს (განსხუეს O)“ I, **იერემ. 5,28**; „უფალმან დააგლახაკის, განამდიდრის“ **I მფ. 2,7**; „იცითა, თუ ვითარ განვმდიდრდი მე, და თქუენცა... უეჭუელად განჰმსდიდრდეთ“ **მ. ცხ. 42v**.

**განმდიდრება** სიმდიდრე: „განამრავლე განმდიდრებაჲ მისი“ **ფს. 64,10**. „**განმდიდრებული** იგი დაგლახაკნების“ **გრ. ანძ.-შობ. 299,4**. იხ. მდიდრება.

**განმდრეკელ-ი** «გარდამაქცეველი», მიმდრეკელი, შემცდენელი: „მოიყვანეთ, წარმოადგინეთ ჩემ წინაშე კაცი ესე, ვითარცა განმდრეკელი ერისაჲ“ C,—„მომგუარეთ მე კაცი ესე, ვითარცა გარდამაქცეველი ერისაჲ“ DE, **ლ. 23,14**. იხ. განდრეკა.

**განმეძვება** «სიძვა», როსკიპობა: „არა შეაგინო ასული შენი განმეძვებად იგი“ G,—„არა შეაგინო ასული შენი სიძვად“ pb., **ლევიტ. 19,29**. იხ. მეძვება.

**განმზადება** მზად ყოფნა; მორთვა, მოწყობა: „მე განუმზადო სახლი აქლემთა შენთა“ **დაბ. 24,31**; „განმზადებულ არიან ბრძოლად“ **ივდ. 5,1**; „განჰმზადა სამართალსა ზედა საყდარი თჳსი“ **ფს. 9,8**; „რომელი განემზადებოდის ლალვად წინაშე პირსა მეგობრისასა“ **იგ. სოლ. 29,5**; „განვემზადენით და აღვიდოდეთ იერუსალჱმდ“ **საქ. მოც. 21,15**; „რომელმან განმზადნეს გზანი შენნი წინაშე შენსა“ **ლ. 7,27**.

**განმზადება** გაწყობა: „განმზადებასა გულისა მათისასა ერჩდა ყური შენი“ **ფს. 9,38.**

**განმზადებულ-ი** «მზა»; მოსალოდნელი, «განკრძალული»: „იყვენით განმზადებულ“ DE,—„მზა იყვენით“ C, **მთ. 24,44**; „განმზადებულნი დგენ ბრძოლად“ pb.,—„განკრძალულნი განვემზადენით ბრძოლად მათა“ O, **ნეემ. 4,15**; „განმზადებულ ვარ მე მისლვად თქუენდა“ **II კორ. 12,14**; „და განმზადებულად გუაქუს შურის-გებად ყოვლისა ურჩებისა“ **II კორ. 10,6**; „განმზადებულ არიან მისა ფრთენი, ვითარცა ორბისანი“ **იგ. სოლ. 23,5.** იხ. მზადება, წინა-განმზადება.

**განმზადებულება** «ჭურჭელი», აკაზმულობა, მოწყობილობა, საჭირო ნივთები: „წარმოტყუენეს... განმზადებულებაჲ მათი“ G,—„და წარტყუენეს... ჭურჭლები მათი“ M, **რიცხ. 31,9**; „გჳლუაწენ ჩუენ ყოვლითა განმზადებულებითა“ **I ეზრა 8,81**; „ყოველი განმზადებულებაჲ მის თანა წარიღენ“ **II ეზრა 1,4.**

**განმზომელ-ი** მიწის-მზომელი: „არა არს მათ შორის განმზომელი, რომელმანმცა განუზომა სამკჳდრებელი მათი“ **ბას. კეს.-ექუს. დღ. 100,33.** იხ. განმზადება (-ული).

**განმზრახ-ი, განმზრახველ-ი, გამზრახ-ი** მრჩეველი: „განგებულებით იქმნების ბრძოლაჲ, ხოლო შეწევნაჲ—გულისაგან განმზრახველისა“ **იგ. სოლ. 24,6**; „უკუეთუ ჰკითხის რაჲმე ვინ, ბოროტისა განმზრახველ ექმნის“ **მ. ხწ. 241,5**; „არა ყოლადვე გეპოვოს ჩემებრი განმზრახი“ **მ. ხწ. 157,6**; „უბრძანა მჴედართა, რაჲთა თავები დაშჭრან ყოველთა გამზრახთა“ **S—1141,51r.** იხ. განზრახვა; მართლ-განმზრახველი.

**განმკითხველ-ი** მსაჯული, გამომეძიებელი: „ყოველთა გულთა განმკითხველი არს ღმერთი“ **I ნშტ. 28,9**; „ვინ არს განმკითხველი ჩემი“ **ეს. 50,8**; „იყავ შენ მარადის შემასმენელ თავისა შენისა და განმკითხველ სულისა შენისა და მამხილებელ ცოდვათა შენთა“ **მ. ხწ. 136, 29.** იხ. განკითხვა.

**განმლეველ-ი** «შემწუველი», გამცვეთელი: „ღმერთი შენი ცეცხლ განმლეველ არს“ G,—„ღმერთი შენი ცეცხლ შემწუველ არს“ M, **II შჯ. 4,24**; „არს იგი (კაცი მტყუვარი) განმლეველ სათნოებისა, ვითარცა გესლი რკინისა“ **მ. ხწ. 241,32.** იხ. განლევა.

**განმმართებელ-ი** მესაჭე, გამზიდველი: „ჵარი... ურნატსავსედ განმმართებელი“ **პოვნ. სტეფ. 67,16.** „მოიქცევიან მცირისაგან საჭისა, ვიდრეცა-იგი მისლვად განმმართებელსა მას უნებნ“ **იაკ. 3,4.** იხ. განმართება.

**განმმართველ-ი** «განმგებელი»: „ბრძენთა განმმართველ“ pb.,—„ბრძენთა განმგებელი“ O, **სიბრძ. სოლ. 7,15.** იხ. განძართვა.

**განმმარტებელ-ი** მთარგმნელი, კომენტატორი: „წარმოდეგინ აწ საშუალ... ზეცისაჲ განმმარტებელი“ **იპ. რომ.-კურთხ. ისაკ და იაკ. 6,9**; „რამეთუ განმმარტებელად შორის მათსა დგა“ **იქვე. 6,14.** იხ. განმარტება, ურნატ-განმმარტებელი.

**განმმსტრობ-ი** «მსტოარი», ჯაშუში: „დამალნა განმმსტრობნი (მსტოარი M), რომელნი მიავლინნა იისუმან განმსტრობად იერიქოჲსა“ G, **ისუ ნ. 6,25.** იხ. განმსტრობა.

**განმრავალწილება** «განმრავლება»: „რაჲთა ცოცხალ იყვნეთ და განჰმრავალწილნეთ“ G,—„რაჲთა სცხონდეთ და განმრავლდეთ“ M, **II შჯ. 11,8.** იხ. წილ.

**განმრავლება** «განმრავალწილება», მრავლად ქცევა, გადიდება, შემატება, გახშირება, გამდიდრება: „რაჲთა სცხონდეთ და განმრავლდეთ“ M,—„რაჲთა ცოცხალ იყვნეთ და განჰმრავალწილნეთ“ G, **II შჯ. 11,8**; „განმრავლდეს მჴეცი ქუეყანისაჲ შენ ზედა“ **გამოსლ. 23,29**; „განმრავლებით განგამრავლო შენ“ **ჰებრ. 6,14**; „განვამრავლნე იგინი და არღარა შემცირდენ“ **ბარ. 2,34**; „ჭირნი გულისა ჩემისანი განმრავლდეს“ **ფს. 24, 17**; „განამრავლა ცოდვა“ **II ნშტ. 33,23**; „უგუნურმან განამრავლნის სიტყუანი“ **ეკლ. 10,14**; „წყლულებამან ზაკუვითმან განამრავლნის ბრძჳრნი“ **ზირ. 27,28**; „განამრავლებ ტანჯვათა მაგათ“ **ანდ.-ანატ. 217,8**; „განმრავლდეს ოქროჲთა და ვეცხლითა“ **ივდ. 5,8.** „**განმრავლებითა** უშჯულოებისაჲთა განჴმეს სიყუარული მრავალთაჲ“ **მთ. 24,12.** იხ. მრავლება.

**განმრაცხელ-ი** რომელიც ითვლის: „პოვა კაცი... განმრაცხელი წელთა მრავალთაჲ“ Sin-**97,79v.** იხ. მრაცხელი.

**განმრთელება** «განცოცხლება», «განკურნება», «განგება»; გამოჯანსაღება; «განცხოველება»: „უკუეთუ იქმნეს ჴორცსა ტყავისა მისისასა წუთხი და განმრთელდეს“ G,—„უკუეთუ იყოს ჴორცსა ტყავისა მისისასა წყლულებაჲ იგი რაჲმე და განცოცხლდეს“ pb., **ლევიტ. 13,18**; „ვიდრე არა განმრთელდეს“ G,—„ვიდრემდის განეგნეს“ M, **ისუ ნ. 5,8**; „სინანული მსგავს არს უძლურსა ქუემდებარესა, რომელი განმრთელდის სენისაგან“ **მ. ხწ. 58,13**; „განმამრთელნეს ჩუენ შემდგომად ორისა დღისა“ G,—„განმაცხოველნეს შემდგომად ორისა დღისა“ O, **ოვსე 6,3.**

**განმრთელებულ-ი** «განკურნებული»: „განმრთელებულ არს სჳრინგობაჲ“ G,—„განიკურნა სჳრინგებულებაჲ იგი“ pb., **ლევიტ. 13,37.** იხ. მრთელი.

**განმრუდება** განხრა; შეცვლა; «გარდაქცევა»: „პირი თჳსი განიმრუდოს“ O,—„გარდააქციოს პირი თჳსი“ pb., **ზირ. 27,26**; „განიმრუდა პირი მისი“ **I მფ. 21,13.** იხ. მრუდება.

**განმრყუნელ-ი** წამხდენი, გამფუჭებელი: „მიპყართ ჩუენ მელები მცირჱ, განმრყუნელი ვენაჴთაჲ“ **ქებ. 2,15**; „ნუმცა მიგუტაცებს კრავსა სამწყსოჲთ შენით ალთქუმულთა ამათგან განმრყუნელი იგი მგელი“ **რიფს. 164,30.** იხ. განრყუნა.

**განმსტრობა, განმსტურობა, განმსტუვრობა**: «განხილვა», «მოხილვა», «სტუანვა», თვალთვალი, ჯაშუშობა: „განიმსტურეს ქუეყანაჲ“ pb.,—„განიხილეს რაჲ ქუეყანაჲ“ G, **რიცხ. 12,26**; „მიავლინნა... რაჲთა გამოიკულიონ ქალაქი და განიმსტრონ ესე ქუეყანაჲ“ **I ნშტ. 19,3.** „წარავლინა მოსე **განმსტურობად** იაზირისსა“ G, — „წარავლინა მოსე მოხილვად იეზერისა“ pb., **რიცხ. 21,32**; „**განმსტრობად**“ G,—„სტუანვად“

M, ისუ ნ. 6,25; „წარავლინა... განმსტუვრობად, სადა-იგი მეფჱ იყო ეთიოპელთა“ Sin.—11,394r. იხ. მსტ(უ)-რობა.

**განმსტურობელ-ი** მზვერავი, ჯაშუში: „განმსტურობელთა მის ქუეყანისათა მოიპეს სამოსლები“ **რიცხ. 14,6.** იხ. განმსტრობა.

**განმსყიდელ-ი** «მოფარდული», ვაჭარი: „გამოასხა ყოველი იგი განმსყიდელი და ყოველი, რომელი იყიდდა ტაძარსა“ DE,—„გამოასხა ყოველი მოფარდული და მომსყიდლები ტაძარსა მას შინა“ C, **მთ. 21,12**; „იყოს განმსყიდელი იგი, ვითარცა მომსყიდელი“ **ეს. 24,2.** იხ. განსყიდა.

**განმსჭუალვა, განმშჭუალვა** «შემშჭუალვა», მიკვრა; დალურსმვა: „განმშჭუალენ შიშითა შენითა ჴორცნი ჩემნი“ Ղ, —„შევმშჭუალენ შიშსა შენსა ჴორცნი ჩემნი“ Ꮯ, **ფს. 118,120**; „განვიმსჭუალნით მწუხარებითა, ვითარცა მუსმრითა“ **მ. სწ. 31,8.** იხ. მშჭუალვა.

**განმტკიცება** «განმაგრება», «განძლიერება», «გამყარება»: „განიმტკიცე გული შენი“ G,—„განიმაგრე გული შენი“ M, **მსჯ. 19,5**; „ყრმაჲ განმტკიცნებოდა“ DE, — „ყრმაჲ იგი... განძლიერდებოდა“ C, **ლ. 1,80**; „რომელმან განამტკიცენ ყოველნი სიტყჳთა შენითა“ **რიფს. 164,12**; „მკლავმან ჩემმან განამტკიცოს იგი“ **ფს. 88,22**; „განამტკიცნეს პირნი მათნი უფროჲს ლოდისა“ **იერემ. 5,8**; „განამტკიცოს სიტყუაჲ ჩუენი გულსა შინა შენსა“ pb.,—„დასჯერდინ სიტყუაჲ ჩემი გულსა შენსა“ O, **იგ. სოლ. 4,4.** „მე უფროჲსად **განმტკიცებულ** ვარ ქრისტჱს მიმართ“ **იზტ. 122,1.** იხ. მტკიცება.

**განმტყუვნება** გაცრუება: „განამტყუვნე აღთქუმაჲ იგი, რომელი აღმითქჳ მე“ **მ. სწ. 126,30.** იხ. მტყუვნება.

**განმღებ-ი, განმღებელ-ი** «რომელმან განაღოს», გამღები, გამხსნელი: „არა იყო განმღები კართა ქორისათაჲ“ G,—„არვინ იყო, რომელმანცა განახუნა კარნი მის ქორისანი“ M, **მსჯ. 3,25**; „ყოველი განმღებელი ყოვლისა საშოჲსაჲ“ G,—„რომელმან განაღოს საშოჲ“ pb., **რიცხ. 18,15.** იხ. განღება.

**განმყოფ-ი, განმყოფელ-ი** გამანაწილებელი, მფშვნელი, მომტეხი; «მომპოვნებელი»: „განმყოფი ნატყუენავთად“ G, **მსჯ. 5,30**; „ვინ დამადგინა მე მსაჯულად და განმყოფელად თქუენ ზედა?“ **ლ. 12,14**; „არავინ იყო განმყოფელ მათა“ **გოდ. იერემ. 4,4**; „განმყოფელო საცთურისაო“ A,—„მომპოვნებელო საცთურისაო“ B, **სბსტ. 132,23.** იხ. განყოფა.

**განმყოფელ-ი** გამშლელი, გამრთხმელი, «მომპოვნებელი» (?): „განმყოფელმან ფრთეთა თჳსთამან შეიწყნარნა იგინი“ G,—„განყვნა ფრთენი თჳსნი და შეიკრიბნა იგინი“ M, **II შჯ. 32,11**; „განმყოფელო საცთურისაო“ B,—„მომპოვნებელო საცთურისაო“ A, **სბსტ. 132,23.** იხ. განყოფა.

**განმშჭუალვა** იხ. განმსჭუალვა, სამსჭუალი, სამშჭუალი.

**განმცდელ-ი** მაცთური, ავაზაკი: „ნუუკუე განგცადნა თქუენ განმცდელმან მან“ **I თეს. 3,5**; „ძალი შენი, კაცისა განმცდელისაჲ“ **ოვსე 6,9.** იხ. განცდა.

**განმცემელ-ი** «გამომცემელი», გამცემი: „ჴელი გამცემელისა ჩემისაჲ ჩემ თანა ტაბლასა ზედა“ **ლ. 22,21**; „რომელი-იგი იყო განმცემელ“ DE,—„რომელი-იგი იყო გამომცემელი“ C, **ლ. 6,16.** იხ. განცემა; შინა-განმცემელი.

**განმცხრომელ-ი** ამაყი, ზვიადი; მომღხენი, მამხიარულებელი; მოცეკვავე: „თუალნი განმცხრომელნი დამდაბლდენ“ **ეს. 5,15**; „ნუ წარსწყმედ განმცხრომელსა მაგას ქალაქისასა“ **ფილიმ. 293v**; „სარგებელ გეყოს იგი უფროჲს ხილვასა თიატრონისასა, მომღერალთა და განმცხრომელთა“ **მ. სწ. 51,8**; „სადა-მე იყვნენ მაშინ მსუმელნი ღჳნისანი და განმცხრომელნი მრავლითა სახიობითა და ჴმითა ქნარისა და სტჳრისაჲთა“ **მ. სწ. 15,8**; „შეიყვანა იგი განმცხრომელთა ტაბლასა, გინა მოსუმურთა შუებასა“ Sin.—11,125v; „ნუმცა ხართ წინაშე დედათა მხიარულ და განმცხრომელ გულითა, და წინაშე მამათა და ძმათა თქუენთა მჭმუნვარე პირითა და მწუხარე გულითა“ **მ. სწ. 271,19**; „არასადა ყურად იხუენით ჴმანი დედათა განმცხრომელთანი“ **მარკ. 248v.** იხ. განცხრომა.

**განმწარება, გამწარება** «განრისხება»; მწარედ ქცევა: „განვმწარენ მე უფროჲს თქუენსა“ G,—„განმწარდა ჩემთჳს უფროჲს თქუენსა“ M, **რუთ 1,13**; „განგამწარეს შენ, უფალო“ **ფს. 5,11**; „კერპებითა მათითა განმამწარეს მე“ M,—„განმარისხეს მე კერპებთა ზედა“ G, **II შჯ. 32,21.**

**განმწარებულ-ი** მწარე, განრისხებული: „იგი თავადი განმწარებულ არს“ **გოდ. იერემ. 1,4**; „განმწარებულ ხარ მშობელთა მაგათ მიმართ შენთა“ **ფლკტ. 143,20.** იხ. მწარე.

**განმწესებელ-ი** წესრიგში მომყვანი: **IV მფ. 29,19.** იხ. განწესება.

**განმწმედელ-ი** ვინც წმენდს: „რამეთუ განმწმედელი იგი და განწმედილნი იგი ერისაგან არიან ყოველნი“ **ჰებრ. 2,11.** იხ. განწმედა.

**განმწჳსება** «აღორძინება», გაზრდა: „განმწჳსნა ყრმაჲ“ G,—„აღორძნდა ყრმაჲ იგი“ M, **მსჯ. 13,24**; „განმწჳსნა ყრმაჲ იგი და იქმნა ჭაბუკ“ **მ. ცხ. 140r.** იხ. მწჳსი.

**განმწყრალება** : „განამწყრალა ეფრემ და განარისხა“ pb.,—„გული განაწყო ეფრემ და განარისხა“ O, **ოვსე 12,14.** იხ. წყრომა.

**განმხიარულება** «განიშატიანება», გამხიარულება: „იყო რაჟამს განმხიარულდა გული მათი“ M,—„იყო ოდეს განიშატიანდა გული მათი“ G, **მსჯ. 16,24**; „განმამხიარულე მე ყოველთა დღეთა ცხოვრებისა ჩემისათა“ **ფლკტ. 137,4.** „რაჟამს ეშმაკი **განმხიარულებული** დუღდა“ **ფლკტ. 133,1.** იხ. მხიარულება.

**განმხილება** გამჟღავნება, შერცხვენა: „არა უნდა განმხილებაჲ მისი“ **მთ. 1,19.** იხ. მხილება.

**განმჴნობა** გამხნევება, გამამაცება, გაძლიერება: „განმჴნდი ძალითა“ **ნაუმ 2,1**; „განმჴნდით და იქმნენით ძე ძლიერებისს“ **მ. ცხ. 29r**; „განამჴნო იგი და ნუგეშინისსცა“ **მ. ცხ. 138r**; „განამჴნო იოსებ“ **მ. სწ. 207,21.** იხ. მჴნობა.

**განმჴრწნელ-ი** მომსპობი, გამანადგურებელი, წამხდენი:

„ნავ-ქარი შემწუეველი და განმკრწნელი“ **იერემ. 51,1.** იხ. განკრწნა.

**განნათლება** იხ. განათლება.

**განნაჩინებ-ი** «შესაწირავი», ხვედრი: „მკარი იგი განნაჩინებისაჲ მოვიღე“ G,—„მკარი იგი შესაწირავისაჲ მოვიღე“ O, **ლევიტ. 7,34;** „განუჩინეთ განნაჩინები განჩინებულად უფალსა დასაბამად თბისა თქუენისაჲ“ G,—„განუჩინეთ შესაწირავი შესაწირავად უფლისა პირველი თბეთაგან“ pb., **რიცხ. 15,20.** იხ. განჩინება.

**[განნახევრება] განნახევრებულ-ი** «ზოგი», ნახევარი: „იქმნა განნახევრებული ნაწილი განსრულთაჲ ბრძოლად“ G,—„იყო ზოგი იგი ნაწილი, რომელ განვიდეს ბრძოლად“ pb., **რიცხ. 31,36;** „იყო განნახევრებული იგი შესაკრებელისად ცხოვართაგან“ G,—„იყო ზოგი იგი კრებულისა ცხოვარისაგან“ pb., **რიცხ. 31,43.** იხ. ნახევრება.

**განჴქრევა, განქრევა** «განბნევა», გაფანტვა, «განფიწლვა», «განქარვება», «განბერვა»: „რომელსა ზედა დაეცეს, განაქრიოს იგი“ DE,—„რომელსა ზედა დაეცეს, განაბნიოს იგი“ C, **მთ. 21,44;** „ვითარცა-იგი განინქრიოს სანქრეველითა“ O,—„ვითარ სახედ განიფიწლვის ფიწლვასა“ pb, **ამოს 9,9;** „განვა(ნ)ქრინე იგინი სოფლებსა შორის“ O,—„განვფიწლნე იგინი სოფლებსა შორის“ G, **ეზეკ. 29,12;** „განვაქრიო მიწაჲ მისი მისგან“ O,—„განფიწლონ მტუერი მისი მისგან“ G, **ეზეკ. 26,4.** „ვითარცა არმურნი განანქრინეს იგინი“ O,—„ვითარცა ალმურმან განაქარვნეს იგინი“ pb, **სიბრძ. სოლ. 5,24;** „განანქრიეთ იგი“ O.—„განვბერენ იგინი“ pb., **მალ. 1,12.** „ბრძანა... **განქრევაჲ** ნიჩბითა წინაშე ქარსა ნაცარი იგი ძუალთა მისთა წმიდათაჲ“ Sin.-11, 366r. იხ. ნქრევა/ქრევა.

**განორძინება** «აღორძინება»; «განმამაკაცება», ზრდა: „თესლი იგი აღმოჰსცენდის და განორძნდებინ“ DE,—„თესლი იგი აღორძნდებინ“ C, **მრ. 4,27;** „ვიდრემდე განორძნდენ“ M, — „ვიდრემდის განმამაკაცნენ“ G, **რუთ 1,13.** იხ. ორძინება.

**განოტება** გაძევება, განდევნა, მოცილება: „განაოტოს პირისა შენისაგან მტერი“ **იპ. რომ.-კურთხ. მოს. 196,4;** „ბოროტთა გულის-სიტყუათა განვიოტებდი, ხოლო კეთილთა მოუწოდდი“ **მ. ცხ. 295v;** „განიოტებ შიშსა ღმრთისასა შენგან“ **მ. ცხ. 295v.** „სწრაფით რბიოდა იგი, **გან-რაჲ-ოტებულ** იყო იგი სოდომით“ **მ. სწ. 195,23.** იხ. ოტება.

**განპარვა** მოპარვა: „სადა მპარავთა დათხარიან და განიპარიან“ **მთ. 6,19;** „კედელი დაითხარვებოდა და საფასე არა განიპარებოდა“ Ath.-11, 175r. იხ. პარვა.

**განპატიჟება** დასჯა: „რომელმან განბძაროს პორფირი სამეუფოჲ... ერთითა პატიჟითა განიპატიჟნენ ორნივე იგი“ **მ. ცხ. 229v.** იხ. პატიჟი.

**განპება** «განხევა», «განხეთქა», გაპობა, განხეთქილება; «განკუეთა»: „არა განვაპოთ ეგე (კუართი)“ C,—„არა განვხიოთ ესე“ DE, **ი. 19,24;** „განიპო ქუეყანაჲ ქუეშე კერძო ფერჴთა მათთა“ G, — „განსთქდა ქუეყანა ფერჴთა ქუეშე მათსა“ M, **რიცხ. 16,31;** „განაპეს სამთა ამათ ბანაკი იგი“ **I ნშტ. 11,18;** „უფროჲსად განაპის“ DE,—„უძჳრეს განხეთქილ იქმნის“ C, **მრ. 2,21;** „განიპო აერი და მეყსეულად მუნვე შეირწყუა“ O,—„განკუეთა ჰაერისა მეყსეულად თჳთ თავით თჳსით შეიერთების“ pb., **სიბრძ. სოლ. 5,12;** „გუერდი განუპეს ლახურითა“ **მ. სწ. 70,27.** „ჟამი არს **განპებისაჲ** და ჟამი შეკერვისაჲ“ **ეკლ. 3,7;** „ამისთჳს არს განპებაჲ და ჴდომაჲ შორის მონაზონთა მსგავსად მსოფლიოთა“ **მ. სწ. 264,13.**

**განპებულ-ი** გახლეჩილი; «ხეთქილი»: „რომლისა ჭლაკნი არა განპებულ იყვნენ“ **ხ. გაბ.-დაჯდ. 183,32;** „განპებულსა (ხესა) ქუეშე“ O,—„ხეთქილსა (ხესა) ქუეშე“ pb., **დან. 13,54.** იხ. პება; ფრთე-განპებული, ჭლაკ-განპებული.

**განპებულობა** გაპობა, გახლეჩა: „ჭლიკი არა მრჩობლ განპებულობს“ G,—„ჭლაკი მისი არა განპებულ არს“ O, **ლევიტ. 11,4.** იხ. განპებული.

**განპოხება** «განსხუობა», გასუქება: „განდიდნეს და განმდიდრდეს და განსუქნეს და განპოხნეს“ I,—„განდიდნეს და განმდიდრნეს და განსუქნეს და განსხუეს“ O, **იერემ. 5,38;** „(წჳმაჲ მყუდროჲ) სიღრმედ მიიწევს და განაპოხებს ყანასა“ A—**92, 288.** იხ. პოხა.

**განპყრობა** «განმარტება», გაშვერა, აღმართვა, გაშლა; «აღპყრობა»: „განიპყრნა გედეონ სამოსელნი თჳსნი“ M,—„განჰმარტა სამოსელი თჳსი“ G, **მსჯ. 8,25;** „განგიპყრნენ ჴელნი შენნი“ DE, — „აღგიპყრნენ ჴელნი“ C, **ი. 21,18;** „განვიპყრენ ჴელნი ჩემნი“ **ეს. 65,2;** „განიპყრნის ფრთენი თჳსნი“ **იობ 39,36.**

**განპყრობილ-ი** გაშლილი, გაშვერილი; «განმარტებული»: „იყვნეს ჴელნი მოსესნი განპყრობილ“ **გამოსლ. 17,12;** „ფრთენი მათნი განპყრობილ ზენაჲთ ოთხთა“ pb.,—„ფრთენი მათნი განმარტებულ ზედა კერძო ოთხთავე მათ“ O, **ეზეკ. 1,11.** იხ. პყრობა.

**განრაცხა** აღრიცხვა, დათვლა: „იხილა და განრაცხა იგი“ **ზირ. 1,9;** „ვინ-მე შეუძლოს **განრაცხად?**“ **ზირ. 18,3.** „თმანიცა თავისა თქუენისანი ყოველნი **გა(ნ)რაცხილ** არიან“ **ლ. 12,7.** იხ. რაცხა.

**განრბევა** გარბენა, გაქცევა: „განარბია აქაბ და წარვიდა და მიეგებვოდა ელიას“ **III მფ. 18,16.** იხ. რბევა.

**განრგნება** «გამოწმედა», დანაყვა: „განარგნა, რომელი შეეკრიბა“ G,—„გამოწმიდა, რომელი-იგი შეეკრიბა“ O, **რუთ 2,17.**

**[განრევა]** შერევა: „ცანი მისა ცუარ-განრეულ ღრუბლითა“ **იპ. რომ.-კურთხ. მოს.** 188,2. იხ. რევა; ყუავილ-განრეული.

**განრვალება** რვალად, სპილენძად ქცევა: „ცაჲ განრვალდა“ **მრთ.** D, **ოქრ.-პეტრე და ელ. 317.** იხ. რვალი.

**განრთხმა** «განყოფა», «მიყოფა», «წარმოზიდვა»; გაბმა; გაშვერა, გაშლა, «განვრცომა»; გაკრვა: „განრთხა ანგელოზმან მან უფლისამან წუერი იგი კუერთხისაჲ“ M,—„განყო ანგელოზმან უფლისამან წუერი კუერთხისაჲ“ G, **მსჯ. 6,21;** „განირთხ ჴელი შენი“ G,—„მიყავ ჴელი შენი“ M, **ისუ ნ. 8, 18;** „ვითარცა განართხმიდეს (წარმოჰზიდვიდეს C) მას საბლითა“ ℾ, **საქ. მოც. 22,25;** „განირათხ ჴელი შენი“ **მთ. 12,13;** „საბლითა განართხეს მახე ფერჴთა ჩემთათჳს“ ℾ, **ფს. 139,6;** „ვითარცა ბელეკონმან განვირთხენ რტონი“ **ზირ. 24,22;** „განართხნა ბაბილონი თჳსნი“ O,—„განვრცნა ბაბილონნი მისნი“

G, **ეზეკ. 17,6**; „გან-რაჲ-ართხეს ძელსა მას ზედა" **იზტ. 122,17**; „განგართხა შენ ქუეყანასა ზედა" **ეზეკ. 32,4**; „ჴელი **განრთხმული** ჩემდამო" **ეზეკ. 2,9**. იხ. რთხმა.

**განრთხმულობა** გაჭიმვა: „ძარღუნი განრთხმულობისა მათისაგან დაფოლხუდიან" **H—2251, 285r**. იხ. რთხმა; განრთხმა(-ული).

**განრინება** «ცხორება», «ჴსნა», «ცხოვნება», გადარჩენა, თავის დახრწევა: „რომელსა უნდეს სული თჳსი განრინებად" DE,—„რომელსა უნდეს თავისა თჳსისა ცხორებაჲ" C, **მრ. 8,35**; „განირინე თავი შენი" C,—„იჴსენ თავი თჳსი" DE, **მრ. 15,30**; „სხუანი განარინნა, განირინენ თავიცა თჳსი" C,—„სხუანი აცხოვნნა, იცხოვნენ თავიცა თჳსი" DE, **ლ. 23,35**; „განმარინე მე, უფალო, კაცსა უკეთურსა" Ꮯ, **ფს. 139,2**; „განმარინა მე ჴელთაგან ჰეროდესთა" **საქ. მოც. 12,11**. „ვერ ძალ-მიც **განრინებად** მთად კერძო" **დაბ. 19,19**; „რომელთა ვერ უძლავს განრინებად ბრძოლისაგან" **ეს. 46,2**.

**განრინებულ-ი** «ცხოვნებული», «განრომილი», გადარჩენილი: „წარწყმიდოს განრინებული ქალაქით" Fr.,—„წარწყმიდოს ცხოვნებული ქალაქისაგან" G, **რიცხ. 24,19**; „განრინებულნი განერნეს ქალაქებსა" M,—„განრომილნი შეივლტოდეს ქალაქთა ძნელთა" G, **ისუ ნ. 10,20**; „განრინებულნი საბრჭისაგან ეშმაკისა" **მსკ. 51,6**.

**განრის(უ)ვა** «მორისვა», გაკრეჭა: „არა განჰრისო პირმშოჲ ცხოვართა შენთაჲ" G,—„არცა მოჰრისო ცხოვარი იგი პირმშოთა შენთაჲ" M, **II შჯ. 15,19**. იხ. რის(უ)ვა.

**განრისხება, გარისხება** «გულმოწყე/გულმწყრალ ქმნა»; «გულის-განწყობა», «რისხვა», «განმწარება», «განძჳნება», გაწყრომა, გაგულისება, აღშფოთება, «ზრზენა»: „განურისხნა მოსე ელიაზარს" O,—„გულმოწყე იქმნა მოსე ელიაზარს ზედა" G, **ლევიტ. 10,16**; „განრისხნა ბალაკი ბალამის ზედა" pb.,—„გულმწყრალ იქმნა ბალაკ ბალაამის ზედა" G, **რიცხ. 24,10**; „ნუ... განჰრისხნები ჩუენთჳს, უფალო" B,—„ნუ... მრისხავ ჩუენ, უფალო" A, **სბსტ. 136,9**; „განმარისხეს მე კერპებთა ზედა" G,—„კერპებითა მათითა განმამწარეს მე" M, **II შჯ. 32,21**; „განმარისხონ მე" M,—„განმაძჳნონ მე" G, **II შჯ. 31,20**; „რაჲსათჳს განრისხნები ერსა შენსა ზედა გულის-წყრომით" **გამოსლ. 32,11**; „განრისხნა ნაბუქოდონოსორ ყოველსა მას ქუეყანასა ზედა ფრიად" **ივდ. 1,11**; „ესემლევანითა საქმითა განარისხებ შემოქმედსა" **ბაბ. 44,30**; „განრისხნა და აღვიდა სავარძელთაგან თჳსთა" **ფლკტ. 149,6**; „მამანი ნუ განარისხებთ შვილთა თქუენთა" **კოლ. 3,21**; „განრისხნა ფრიად მეფე იგი" **ფლკტ. 145,23**; „განარისხებს სალმობასა სულთასა" **მრთ. S, ოქრ.-მარხ. და იონ. 105,25**; „განრისხნეს ორთა მათ ძმათათჳს" DE,—„გული განიწყეს ორთა მათ ძმათათჳს" C, **მთ. 20,24**; „რომელიცა განარისხებს სიტყუასა, არა ცხონდეს" pb.,—„რომელი აზრზენდეს სიტყუასა, იგი ვერ ცხონდეს" O, **იგ. სოლ. 19,7**. „ნუ ისწრაფი სულითა შენითა **განრისხებასა**" **ეკლ. 7,10**. „**განრისხებული** აღადგინებდა კუნესასა დიდსა ქრისტეანეთა ზედა" **ფლკტ. 133,5**; „აღიძრა სულითა თჳსითა ვითარცა განრისხებული" **ლ. 11,33** იხ. რისხება/რისხვა.

**განრომა, გარომა** გადარჩენა; თავის დახრწევა, ხსნა; «დავრდომა»: «მიგანრომა», დარჩომა: „არამცა განერა ყოველი ჴორციელი" **მთ. 24,22**; „რაჲთა განერე ვითარცა ქურციკი საფრჴესა" **მრთ. S, ოქრ.-გურიტ. 226,3**; „არა განმერე ჴელთაგან ჩემთა" **ბაბ. 44,21**; „მართალი მჴეცისაგან განერეს" **იგ. სოლ. 11,8**; „განერა ჭურჭერი, რომელსა იქმოდა თიჴისაგან, ჴელთა შინა მისთა" **იერემ. 18,4**; „რომლითა გაერებოდი, იგი ხოლო დაიმჭირე" **ი.-ე. 44,8**; „სიონდ განერენით" I,—„სიონდ მიგანერენით" O, **ზაქ. 2,7**.

**განრომილ-ი** «განრინებული», თავდახრწეული: „ვიდრე არა დაშთომამდე მათგანი განრომილი" G,—„ვიდრემდის რაჲთურთით არა დაშთა მათი განრინებული" M, **ისუ ნ. 8,22**. იხ. გა(ნ)სარომელი.

**განრღუევა** «დაჴსნა», დარღვევა; «განგრაგნვა», «განხეთქა»: „მეყსეულად განირღუა იგი" A,—„მუნქუესვე დაჭჴსნდეს ჴორცნი მისნი" B, **სბსტ. 136,3**; „განარღჳს მეგობრობაჲ" **ზირ. 22,25**; „განირღუეს და იქმნნეს ვითარცა არარაჲ" **საქ. მოც. 5,36**; „განარღჳა იგი (თავი წიგნისაჲ) წინაშე ჩემსა" O,—„განგრაგნა იგი (თავი წიგნისაჲ) წინაშე ჩემსა" G, **ეზეკ. 2,9**; „არცა საბელნი მისნი არა განირღუნენ" G,—„არცა საბელნი მისნი განსთქდენ" O, **ეს. 39,20**.

**განრღუეულ-ი** «წარჴსნილი», «დაჴსნილი», დარღვეული; დავარდნილი: „სამოსელნი მისნი იყუნენ განრღუეულ" G,—„კუართი მისი იყავნ წარჴსნილ" pb., **ლევიტ. 13,45**; „განრღუეულნი ასონი განზრახვათანი ჭეშმარიტებითა ერთად შეამტკიცნა" **ეპ. კჳპ.-ალვს. 227,12**; „მონაჲ ჩემი დაცემულ არს სახლსა შინა ჩემსა განრღუეული" DE,—„ყრმაჲ ჩემი ძეს სახლსა შინა ჩემსა დაჴსნილი" C, **მთ. 8,6**. იხ. რღუევა.

**განრყუნა** «განხრწნა», «დაჴსნა», «შეურაცხ-ყოფა», წახდენა, გაფუჭება; «განხეთქა»: „განრყუნიან ჯეჯლი ქუეყანისა" M,—„განხრწნიდეს ნაყოფთა მათთა" G, **მსჯ. 6,4**; „რაჲთამცა განირყუნა მტერი იგი" Ꮯ,—„რაჲთამცა დაიჴსნა მტერი იგი" Ꮭ, **ფს. 8,3**; „სიტყუაჲ უფლისაჲ განრყუნა" G,—„სიტყუაჲ უფლისაჲ შეურაცხყო" M, **რიცხ. 15,31**; „განირყუნიან პირნი მათნი" **მთ. 6,16**; „განრყუნით განირყუნა ყოველი ქუეყანაჲ" **იერემ. 12,11**; „მეუფებაჲ მისი არა განირყუნეს" **დან. 7,14**; „(ხორშაკი) ნაყოფსაცა განრყუნის ხეთასა" **მ. ცხ. 234r**; „განირყუნნეს (განსთქდეს I) ეზონი ჩემნი" O, **იერემ. 4,20**. „**განრყუნისაგან** დამიცევ მე" **თომა 17,43**. „რომელი არა ბუნებასა მას **განრყუნადსა** ესმის" **პეტრე მოც. 47,12**; „შეჰმოსა... სამოსელი იგი... განრყუნადი" **მ. სწ. 217,27**.

**განრყუნილ-ი** წარმავალი, გაფუჭებული; საძაგელი, მწიკვლიანი: „განვიშორე განრყუნილი იგი პატივი მეფობისაჲ" **ფლკტ. 137,32**; „მკურნალმან... მოჰკუეთის ჴორცი დამპალი და განრყუნილი" **მ. სწ. 12,2**; „შთამთქას მე, განრყუნილი ესე, ქუეყანასა ზედა" **იქვე, 156,23**; „შეწიროს განრყუნილი უფლისა". **მალ. 1,14**. იხ. რყუნა, განსარყუნელი.

**განრყუნილება** წახდენა, «განხრწნილება»: „განრყუნილებასა კაცთასა განვჰმარტენ იგინი“ O,—„განხრწნილებასა შინა კაცთასა მორთხმულ ვყვენ იგინი“ G, **ოვსე 11,4**; „სიმძიმე და განრყუნილებაჲ სტომაქისაჲ“ **მრთ.** S, **ოქრ.-მარხ. და იონ. 109,14.** იხ. რყუნილება.

**განრჩა** იხ. განსჯა.

**განრჩევა** გარჩევა, «გამორჩევა», «განკითხვა», «ბრძანება»: „განარჩინენ უკეთურნი მართალთაგან“ **მთ. 13,49**; „განარჩინის ცხოვარნი თიკანთაგან“ **მთ. 25,32.** „გამორჩევად შორის წმიდათა და შეგინებულთა“ M,—„განსარჩეველად შორის წმიდათა და შეგინებულთა“ G, **ლევიტ. 10,10.** „**განრჩევად** ერისა თჳსისა“ Ꮒ, — „განკითხვად ერისა თჳსისა“ Ꮸ, **ფს. 49,4**; „ესე არს განრჩევაჲ შჯულისაჲ“ G,—„ესე არს ბრძანებაჲ შჯულისაჲ“ pb., **რიცხ. 19,2**; „განრჩევად კეთილისა და ბოროტისა“ **ჰებრ. 5,14.**

**განრჩეულ-ი** წმინდა, სუფთა: „ჰქმნნე იგინი საკუმეველად... ალზავებული განრჩეული წმიდაჲ“ O, **გამოსლ. 30,35.** იხ. რჩევა.

**[განრჩულვილება]** იხ. ოქროგანრჩულვილება.

**განრჩუნვა,** მოცვა, დაფარვა: „დაჰრნა... ზღურბლნი, რომელ განრჩუნნა ოქროჲთა“ **IV მფ. 18, 16.**

**განრჩუნვილ-ი, განრჩულვილ-ი** მოცული, მოჭედილი: „ბრძანა შემოღებაჲ ორთა მათ კიდობანთაჲ, ოქროგანრჩულვილთაჲ“ **ბალ. 33,21**; „შეეზავის ასოსა მას მხედველსა და აპკათა მათ განრჩუნვილთა გუგათასა“ **გრ. ნოს.-კაც აგებ. 228,29.** იხ. რჩუნვა/რჩულვა; შდრ. ოქროგანრჩულვილი.

**განრცხა, გარცხა** «გამორცხა», გარეცხვა, «განბანა»: „განირცხას ადგილსა წმიდასა“ G,—„გამოირცხენ იგი ადგილსა წმიდასა“ M, **ლევიტ. 6,27**; „განჰრცხიდეს ბადეთა მათთა“ C, **ლ. 5,2**; „გარცხის ბერმან გუბი თჳსი და ალავსის იგი წყლითა“ **მ. ცხ. 124v.** „**განრცხაჲ** სასუმელებისაჲ“ DE,—„განბანაჲ სასუმელთაჲ“ C, **მრ. 7,4.** იხ. რცხა.

**განსაბნეველ-ი** გასაფანტავი, «განსათესველი»: „მიგცნე თქუენ განსაბნეველად (განსათესველად pb.) ყოველთა მეფეთა ქუეყანისათა“ I, **იერემ. 34,17.** იხ. განბნევა.

**განსაგდებელ-ი** გადასაგდები: „არარაჲ არს განსაგდებელ“ **I ტიმ. 4,4.** იხ. განგდება.

**განსაგებელ-ი, გასაგებელ-ი** საგამგებლო, საკარგავი; გამგებლობა: „განსაგებელი მისი სხუამან მიიღენ“ **ფს. 108,8**; „განსაგებელი მისი მიიღენ სხუამან“ **საქ. მოც. 1,20**; „ყრმა იყვნეს და ყოველი გასაგებელი (განსაგებელი var.) დედოფალსა ეპყრა“ **ი.-ე. 18,29.** იხ. განგება.

**განსაგებელად** გასაკეთებლად, შესაკეთებლად: „რაჲთა მცეს მე ძელი განსაგებელად ბჭეთა მათთჳს“ **ნეემ. 2,8**; „მოეჴსენა ხატი წმიდისა იოვანე მახარებელისაჲ, რომელი მხატვრისადა მიეცა განსაგებელად“ **ი.-ე. 48,23.** იხ. განგება.

**განსადინელ-ი** სადინარი, სადინელი: „ლჳძლისაგან გამოვლენ ორნი განსადინელნი, მიმსგავსებულნი ღართა“ **გნ. ნოს.-კაც. აგებ. 226,23.** იხ. დინება.

**განსავალ-ი** «მებოძირი», «წიაღსავალი», გზაჯვარედინი: „განვედით განსავალთა ზედა გზათასა“ C,—„წარვედით მებოძირებსა გზათასა“ DE, **მთ. 22,9**; „წინა დაიპყრნა გალაადმან განსავალნი იორდანისანი“ G,—„წინაჲსწარ დაიპყრეს გალაადელთა წიაღსავალი იგი იორდანისაჲ“ M, **მსჯ. 12,5**; „ნუცა მიადგები განსავალსა მათსა“ **აბდ. 1.14.** იხ. სლვა; განსლვა.

**განსავალ-ი** გასავალი, გასაყვანი, «მებოძირი»: „ყოველი... განსავალსა განვალს“ **მრ. 7,19**; „განვედით განსავალთა ზედა გზათასა“ C,—„წარვედით მებოძირებსა გზათასა“ DE, **მთ. 22,9.** იხ. განსლვა.

**განსავსე** ავსებული, აღსავსე: „ტკბილითა განსავსე არიან ესე“ **მრთ.** S, **კ. იერ.-მარტჳლ. 188,16**; „განსავსე გულის-წყრომითა“ **ფლკტ. 139,24**; „სული განსავსე არს ბოროტითა“ **ბ. კეს.-ექუს. დღ. 122,6.** იხ. სავსე.

**განსაზღვრება, განსაზღურება** «განჩინება», «განკუთნება», დაწესება: „რომელთა განუსაზღვრა უფალმან მათ არა ხილვად მათდა ქუეყანაჲ“ G,—„რომელნი-იგი განაჩინნა უფალმან არა ხილვად მათა ქუეყანა იგი“ M, **ისუ ნ. 5,6**; „ქალაქნი განსაზღურებულნი ძეთა ეფრემისანი“ G,—„ქალაქები, რომელ განიკუთნეს ძეთა ეფრემისთა“ M, **ისუ ნ. 16,9**; „ვინ განუსაზღვრა ყუავთა შჯული უცხოთ-მოყუარებისაჲ?“ **ბ. კეს.-ექუს. დღ. 114,31.**

**განსაზღვრება** «დროება»: „ყოველნი განსაზღვრებანი, რომელნი განსაზღვრნა სულისათჳს თჳსისა“ G,—„დროებანი, რომელ დრო-ყვნა თავისა თჳსისა“ pb., **რიცხ. 30,6.**

**განსაზღვრებულ-ი** «განკუთნებული», მიჩნეული, განკუთვნილი: „ქალაქნი განსაზღვრებულნი მკლველთათჳს“ G, — „ქალაქნი განკუთნებულნი კაცისმკლველთანი“ M, **ისუ ნ. 21,27**; „ვეშაპნი... სცნობენ ადგილთა თჳსთა, განსაზღვრებულთა მათთჳს“ **ბ. კეს.-ექუს. დღ. 101,13**; „ხოლო მოგებაჲ თესლთაჲ ჩუენთჳს განსაზღვრებულ არს“ **ბ. კეს.-ექუს. დღ. 64,8.** იხ. განმასაზღურებელი.

**განსათქუმელ-ი** განთქმული: „ვიხილე... და იყო იგი საზღვრით დიდ, ვაკე, შუენიერ, განსათქუმელ“ **პოვ. სტეფ. 666,12.** იხ. განთქუმა.

**განსათხზველ-ი** «შესაკრველი», ნაწნავი(?): „მოუღოს ღმერთმან... განსათხზველნი მათნი და საკუხები“ O,—„მოსპობს უფალი... შესაკრველთა ფესუედთა და ქედისა სახუეველთა“ G, **ეს. 3,19.** იხ. განთხზვა.

**განსაკითხავ-ი** სასამართლო, სამსჯავრო: „ვითარცა შევიდეს განსაკითხავსა ჰას“ **საქ. მოც. 25,23**; „წარვდგეთ განსაკითხავსა მას საშინელსა წინაშე მსაჯულისა მის“ **მ. სწ. 92,7.** იხ. განკითხვა.

**განსაკრთობელ-ი** განსაკრთომელი, საშიში: „ცხოველი ესე (პილოჲ) დიდ არს... და განსაკრთობელ სახილველად“ **ბ. კეს.-ექუს. დღ. 131,27.** იხ. განკრთობა.

**განსაკრთოლველად** გასასულელებლად: „მისცნა იგინი განსაკრთოლველად და განსარყუნელად“ **II ნშტ. 29,8.** იხ. განკრთოლვა.

**განსაკუთრებულ-ი** განცალკევებული: „სულნი არიან საქმესა შინა მარტოდ განსაკუთრებულ“ **გრ. ნოს.-კაც. აგებ. 214,21.** იხ. განკუთნვა/განკუთნება.

**განსაკჳრვებელ-ი** განსაცვიფრებელი, საოცარი: „ნათელი ბრწყინვიდა განსაკჳრვებელი“ ატმ. 110,13; „განსაკჳრვებელი ტაჲატ“ ვრდ. 89,15; „განსაკჳრვებელი იგი ხილვითა ძჱ თჳსი... წარმოადგინა“ ატმ. 107,15. „წყარონი უხუად აღმოსცენდეს განსაკჳრვებელად“ ნრს. 74,11. იხ. განკჳრვება.

**განსამრავლებელ-ი** გამოსაღები (პროდუქტით): „განსამრავლებელად არა ავასხნე მას საზრდელნი შენნი“ G, ლევიტ. 25,37. იხ. განმრავლება.

**განსანათლებელ-ი** სინათლის გამტარი: „და სარკუმლები კანკლედი განსანათლებელ გარემო სამთა მათ“ O, ეზეკ. 41,16. იხ. განათლება.

**განსარინებელად** გადასარჩენად: „ყოველთა თანა იპოვების საჴმარი რაჲმე... განსარინებელად თჳსად“ გრ. ნოს.-კაც. აგებ. 152,26. იხ. განრინება.

**განსარომელ-ი, გასარომელ-ი** გადასარჩენი, თავის დასახრწევი; სარჩო: „ღმერთსა მოუცემია ჩუენდა საბრძოლად, განსარომელად ყოვლისაგან ბოროტისა, თითოეულად წინა-აღსადგომელი: წინა-აღსადგომელად ბნელისა—ნათელი...“ მ. სწ. 144,7; „აგარათა მონასტრისათა... თავისა გასარომელსა სრულებით მისცემდიან მონასტრით“ ი.-ე. 44,30; „ჩუენი ყოველი გასარომელი ზღჳთ შემოვალს“ ი.-ე. 20,24. იხ. გა(ნ)რომა.

**განსარყუნელ-ი** წასახდენი, განხრწნადი: „არცა ჭამადითა განსარყუნელითა განმხიარულებულ“ იპ. რომ.-მოს. 196,15; „დადვა სავენაჴე ჩემი განსარყუნელად“ იოვ. 1,7; „მისცნა იგინი განსარყუნელად“ ივდ. 4,1. იხ. განრყუნა.

**განსასუენებელ-ი** მოსასვენებელი; «ნავთ-საყუდელი»; დასადგომელი; სამარხი: „მიუძღუა მათ განსასუენებელსა (ნავთ-საყუდელსა Ղ) ნებისა მათისასა“ ფს. 106,30; „ეძიებნ განსასუენებელსა“ მთ. 12,43; „მოიქეც, სულო ჩემო, განსასუენებელად შენდა“ ფს. 114,7; „ვაჲ არს მისა, რომელი დაწვების სარეცელსა ზედა ლბილსა განსასუენებელად ჴორცთა“ მ. სწ. 249,34; „და მუნ აღუშჱნეს მას განსასუენებელი“ ხჰკ. 83,12.

**განსასუენებელისა ცემა** «დაწყნარება»: „ვიდრემდე განსასუენებელი სცეს უფალმან“ M,—„ვიდრემდის დააწყნარნეს უფალმან“ G, II შჯ. 3,20. იხ. განსუენება.

**განსასყიდელ-ი** სასყიდელი, გასამრჯელო როსკიპობისათვის, «სასასყიდლო»: „ყოველნი განსასყიდელნი (სასასყიდლონი G) მისნი დაწუნენ ცეცხლითა“ O, მიქ. 1,7. იხ. განსყიდა.

**განსატევებელ-ი** «განტევებისა»; გაყრის, გაშვების (წიგნი): „დაუწერენ მას წიგნი განსატევებელი“ M,—„დაუწეროს მას წიგნი განტევებისაჲ“ G, II შჯ. 24,1; „ეცინ მას განსატევებელი წიგნი“ მთ. 5,31. იხ. განტევება.

**განსაქიქებელ-ი** გამოსამჟღავნებელი, შესარცხვენი: „აღვჳკეცნა ქუექუემონი განსაქიქებელად ტერფთა შენთა“ O, იერემ. 13,22. იხ. განქიქება.

**განსაღებელ-ი** გასაღები: „კლიტეთა განსაღებელნი ესერა ჩემ თანა არიან“ ლიმ. 58,22; „დაუტევა განსაღებელი კარისა მუნვე და კუალად-იქცა“ მ. ცხ. 291v. იხ. განღება.

**განსაყოფელ-ი** გასაყარი, ტიხარი, «განმასაზღურებელი»: „მისწუთების (სიტყუაჲ) იგი ვიდრე განსაყოფელადმდე საშუმინველისა და სულისა“ ჰებრ. 4,12; „განზომა სიგრძჱ იგი განსაყოფელისაჲ მის (განმასაზღურებელისა G)“ O, ეზეკ. 41,15; „ვითარ მიიწინეს განსაყოფელსა გზათასა“ ატმ. 99,6. იხ. განყოფა.

**განსაცდელ-ი** ფათერაკი, ხიფათი: „აღასრულნა ყოველნი განსაცდელნი ეშმაკმან“ ლ. 4,13; „განჰმზადე თავი შენი ყოვლისათჳს განსაცდელისა“ ზირ. 2,1; „რაჲთა... იჴსნნეს იგინი განსაცდელისა მისგან“ რიფს. 164,7; „აუწყნეს განსაცდელნი იგი, მოწევნულნი მათ ზედა“ ატმ. 102,9. იხ. განცდა.

**განსაცუმელ-ი** გასაყრელი: „იყვნენ გრკალნი იგი განსაცუმელად აღსაღებელთა მათ“ გამოსლ. 25,26. იხ. განცუმა.

**განსაცხრომელ-ი** «სიხარული» ღელვა, მღელვარება; სამხიარულებელი, სალხინო: „იყოს დაბნები... განსაცხრომელ კანჯართა“ O,—„იყვნენ დაბნები... სიხარულ ვირთა ველურთა“ G, ეს. 32,14; „ყოველნი განსაცხრომელნი შენნი და ღელვანი შენნი მე ზედა-გარდამჴდეს“ ფს. 41,8; „ყოველნი განსაცხრომელნი შენნი მოავლინენ ჩემ ზედა“ ფს. 87,8; „უმჯობეს არს კაცისაჲ მისლვად სახლით განსაცხრომელით სახლად გლოვისა“ მ. სწ. 51,12; „არიედ (ყუავილნი) რომელნიმე შუენიერნი ხილვად და განსაცხრომელად თუალთა“ მ. სწ. 83,24. იხ. განცხრომა.

**განსაწმედელ-ი** გამწმენდი: „მომცა ჩუენ... მსგავსად განსაწმედელთა წამალთა და დამწუეელთა“ მ. ცხ. 48v. იხ. განწმედა.

**განსაწმედელ-ი** საპონი, «მდელო»: „მომართუთ მე ზეთი და განსაწმედელი..., რაჲთა ვიბანო“ დან. 13,17; „თუ... განამრავლნე შენდად განსაწმედელნი, შეგინებულვე იყო“ O,—„უკუეთუ განიმრავლნე თავისა შენისა მდელონი, შეგინებულვე ხარ“ pb., იერემ. 2,22. იხ. წმედა.

**განსაწყობელ-ი** ბრძოლის ველი: მსჯ. 6,26. იხ. განწყობა.

**განსაჭრელ-ი** ცოცხლად შესაჭმელი, დასაკუწი: „რაჲთამცა იყო... განსაჭრელად მფრინველთა“ პოვნ. სტეფ. 660,2. იხ. განჭრა.

**განსაჴოც-ი** «მისაყოფელი»: „შებურონ სასანთლე იგი... და განსაჴოცი მისი“ pb., — „დაბურონ ბაზმაკნი მისნი... და მისაყოფელნი მისნი“ G, რიცხ. 4,9. იხ. განჴოცა.

**განსთქდა, განსთქდეს** იხ. განხეთქა.

**განსივება** გასივება: „განსივნა და განსთქდა შორის“ საქ. მოც. 1,18; „შევიდეს წყალი ესე დაწყეული მუცელსა შენსა განსივებად მუცლისა“ რიცხ. 5,22. იხ. სივება; წყლით-განსივებაჲ.

**განსიტყუება** «სჯა», შეკამათება: „განსიტყუნეს მისდამი ძლიერად“ G,—„ესჯოდეს მას ფრიად“ M, მსჯ. 8,1. იხ. სიტყუება.

**განსიძვა** «სიძვა», მრუშობა: „განისიძვეს შემდგომად ღმერთთა უცხოთა“ G,—„ისიძვიდეს შემდგომად ღმერთთა-უცხოთა“ M, მსჯ. 2,17. იხ. სიძვა.

**განსლვა** «გამოსლვა», «განვლა», «მო- და მისლვა», «მისლვა», «განკდომა», «წარსლვა», შესვლა: „გალობაჲ წართქუეს და განვიდეს“ DE,—„გალობით გამოვიდეს“ C, **მთ. 26,30**; „თჳთ შენსაცა სულსა განვიდეს მახჳლი“ DE,—„შენსა თავსა განვლოს მახჳლმან“ C, **ლ. 2,35**; „ვითარცა განვიდოდეს იგინი (განჰვლიდეს Ղ) ქალაქებსა მას“ **საქ. მოც. 16,4**; „განვიდეთ (მოდამივიდეთ C)“ DE **ლ. 2,15**; „რაჟამს განხჳდოდე წყობად მიდამისა“ M,—„რაჟამს მიხჳდოდე წყობად მადიმისა“ G, **მსჯ. 8,1**; „განვედ, ასულო“ M,—„წარვედ, ასულო“ G, **რუთ 2,3**; „განვიდეს იგი ურწყულთა ადგილთა“ **მთ. 12,43**; „უკუეთუ არა ბრძოლით განვიდე (განგიჭდე M) შემთხუევად შენდა“ G, **რიცხ. 20,18**; „შევიდა და განვიდოდა იერიქოჲთ“ **ლ. 19,1**; „უადვილესა ზომთ საბლისაჲ ჴურელსა ნემსისასა განსლვაჲ“ **მთ. 19,24**; „პოვა, რამეთუ ეშმაკი განსრულ იყო“ **მრ. 7,30**. „მონასტერი უწესოდ გავა“ **ი.-ე. 36,5**. იხ. სლვა; განსავალი.

**განსლვა** გარდაცვალება: „დაემკჳდრა მუნ შინა, ვიდრე დღედ განსლვისა მისისა ამიერ სოფლით“ **ლიმ. 3,18**.

**განსმენა** ამბის მოდება: „განისმა ესე ყოველსა შორის ქალაქსა“ **მ. ცხ. 307v**. იხ. სმენა.

**განსოლვა** სოლების ჩასმა: „განსოლეს იგი სოლებითა რკინისაჲთა“ H—**341,497**. იხ. სოლი.

**განსპეტაკება** «განგოზა», «აღმოკოდა»; გათეთრება, გაწმენდა: „განასპეტაკნეთ იგი თეთრითა მიწითა“ pb.,—„აღმოჰკოდნე იგი“ M, — „განჰგოზნე იგინი საგოზლითა“ G, **II შჯ. 27,4**; „უფროჲს თოვლისა განსპეტაკნეს“ **გოდ. იერემ. 4,7**; „ვითარცა მატყლი განვასპეტაკო“ **ეს. 1,18**; „ვერ ჴელ-ეწიფების ეგრეთ განსპეტაკებად“ DE, **მრ. 9,3**.

**განსპეტაკებულ-ი** გათეთრებული: „სისპეტაკე ბუნებასა შინა სხუაჲ არს და გუამი განსპეტაკებული სხუაჲ არს“ **ბ. კეს.-ექუს. დღ. 80,10**. იხ. სპეტაკი.

**განსრევა** «გაკრება», «გარდათხევა», გადაყრა: „ქვანი გზისაგან განასრიენით“ **pb.**, — „ქვები გაკრიბეთ გზათაგან“ **O**,—„ქვები გარდასთხიეთ გზათაგან“ **I, ეს. 62,10**. იხ. სრევა.

**განსრულ-ი** იხ. განსლვა.

**განსრულება, გასრულება** «აღსრულება», შესრულება; დამთავრება: „ვიდრე არა განსრულდეს წელიწადი სრული“ G,—„ვიდრე აღსრულებადმდე ყოვლად მის წელიწდისა“ pb., **ლევიტ. 25,30**. „შემდგომად **განსრულებისა** წიგნთაჲსა მომიცნო, ვითარმედ აჰა ესერა განვასრულე“ **მ. ცხ. 63v**. „იყო ძე უკუე **განსრულებული**“ **ჰებრ. 7,28**; „თჳთ ღირს იქმნა მიღებად განსრულებულსა მას ღუაწლსა სიმჴნით“ **სჰკ. 87,1**. იხ. სრულება.

**განსტურობა** იხ. განმსტრობა.

**განსუენება, გასუენება** «დაწყნარება», «დამშჳდება», «დაცხრომა», მოსვენება, დასვენება; დაყრდნობა; «თანა-ქცევა»: „განუსუენა მათ უფალმან“ M,—„დააწყნარნა იგინი უფალმან“ G, **ისუ ნ. 21,44**; „ოდეს განუსუენა უფალმან ისრაჱლსა“ M,—„შემდგომად დამშჳდებისა უფლისა მიერ ისრაელისა“ G, **ისუ ნ. 23,1**; „არა განისუენა მცირედცა ყანასა ამას შინა“ M,—„არა დასცხრა ყანასა შინა მცირედცა“ G, **რუთ. 2,7**; „განისუენეთ მცირედ“ **მრ. 6,31**; „განისუენონ ყოველსა ჴევნებსა სოფლებისასა“ **ეს. 7,19**; „რომელი განუსუენებს დამაშურალთა“ **შუშ. II, 11**; „განისუენეს ყოველთა მფრინველთა ცისათა“ **ეზეკ. 31,13**; „ვეფხი განისუენებდეს თიკანთა თანა“ **ეს. 11,6**; „ოდეს განისუენებდა შენ ზედა, გასტყდი“ **ეზეკ. 29,7**; „ნუუკუე ვერ გაგისუენოთ“ **ი.-ე. 40,32**; „მეგობრისა თანა გულფიცხელისა ნუ განისუენებ“ pb., — „მეგობარ მრისხანსა ნუ თანაექცევი“ O, **იგ. სოლ. 22,24**. „ჰპოოთ **განსუენებაჲ**“ **მთ. 11, 29**; „არა ვპოვე განსუენება“ **იერემ. 45,3**.

**განსუენებულ-ი** «დაცხრომილი»; მოსვენებული: „ვითარცა ცხედარსა **განსუენებულ** არიან“ **იპ. რომ.-კურთხ. ისაკ და იაკ. 58,11**; „განსუენებულ არს მიმჴდელი“ pb.,—„დაცხრომილ არს მიმჴდელი იგი“ O, **ეს. 14,4**.

**განსუქება** «განზრქომა», გასუქება: „ნუუკუე განსუქნე და განივრცნე“ M,—„ნუსადა განზრქნეს გული შენი“ G, **II შჯ. 11,16**; „განსუქნა და განსხუა, განზრქა და დაუტევა ღმერთი“ G, **II შჯ. 32,15**; „განდიდნეს და განმდიდრდეს და განსუქნეს და განპოხნეს“ I, **იერემ. 5,28**; „ნუ განასუქებ ჴორცთა შენთა, რომელნი დადნობილ არიან მარხვით“ (!) **348r**.

**განსუქებულ-ი** «ჭამებული»: „ზუარაკნი განსუქებულნი ყოველნი“ **O**,—„ზუარაკნი ჭამებულნი ყოველნი“ G, **ეზეკ. 39,18**. იხ. სუქება.

**განსქდა** იხ. განხეთქა.

**განსყიდა, განყიდა, გაყიდა** «განვაჭრა», გაყიდვა, «განფრდა»: „ქუეყანაჲ (არა) განჰვაჭროთ დამტკიცებით“ G,—„ქუეყანაჲ არა განჰყიდოთ სრულიად“ pb., **ლევიტ. 25,23**; „განყიდენ სამოსელი თჳსი და იყიდენ მახჳლი“ **ლ. 22,36**; „იყიდდეს და განჰყიდდეს“ **ლ. 17,28**; „განიზრახა და განყიდა ყოველი მონაგები“ **ვარ. 816**; „არცა გაჰყიდდეს“ **ი.-ე. 39,2**; „მედად განისყიდენით“ G,—„მედად განიფრდენით“ O, **ეს. 52,3**. „დაყვნა დღენი ქალაქსა **განსყიდად** ჴელთ-საქმარისა თჳსისა“ **მ. ცხ. 17v**; „მათი საუბნარი განსყიდისათჳს არს და მოსყიდისა“ **მ. ცხ. 21v**; „მოაქუნდა სასყიდელი **განსყიდულთაჲ** მათ“ **საქ. მოც. 4,34**. იხ. სყიდა.

**განსწავება, გასწავება** სწავლება: „გასწავენე თქუენ სიტყუანი ჩემნი“ **იგ. სოლ. 1,23**. იხ. სწავება.

**განსწავლა, გასწავლა** «სწავლა», დასჯა, ცემა, გვემა; გაწვრთნა, დარიგება, სწავლა, სწავლის მიღება: „განვსწავლო ეგე და განუტეო“ C,—„ვსწავლო იგი და განუტეო“ DE, **ლ. 23,16**; „უფლისა მიერ განვისწავლებით“ **I კორ. 11,32**; „ნეტარ არს კაცი, რომელი განსწავლო შენ“ **ფს. 93,12**; „რომელი განისწავლა ღმრთისა მიერ განსაცდელითა აქა, არა იტანჯოს იგი საუკუნესა“ **მ. სწ. 48,6**; „არა განისწავლოს კაცი, რომელი არა იყოს ბრძენ“ **ზირ. 21,13**; „განგსწავლენ შენ განდგომილობამან შენმან“ **იერემ. 2,19**; „სწავლით განმსწავ-

ლა მე უფალმან“ **ფლქტ. 156,18**; „ბერძულად გაასწავლა ყოვლითავე სწავლულებითა სრულებით“ **ი.-ე. 27,22**.

**განსწავლა** დაჯერება: „ჰნებავნ დიდითა მით ქალაქითა განსწავლაჲ მისი“ **ოქრ.-მარხ. და იონ. 102,26**. „იყვნენ ყოველნი **განსწავლულ** ღმრთისა მიერ“ **ი. 6,45**; „განსწავლულნი წმიდათაგან კაცთა“ **მსკ. 23,31**. იხ. სწავლა.

**განსწორება** თანასწორობა. **განსწორებით** თანასწორად: „განიყავთ იგი განსწორებით“ **ლიმ. 14,26**. „**განსწორებულ** ურთიერთას“ **გამოსლ. 37,17**. იხ. სწორება.

**განსხირპვა** გაკვრა: „განსხირპეს ჯუარსა მას ზედა ძელისასა“ **მ. სწ. 180,24**. „უბრძანა ძელსა ზედა **განსხირპვაჲ** მათი“ **H—341,479**. იხ. სხირპვა.

**განსხლვა** გასხლვა: „არა განისხლას (ვენაჴი)“ **ეს. 5,6**; „განსხლის (ვენაჴი) და ნასხლევი იგი ცეცხლსა დაასხის“ **მ. სწ. 318,16**. „ვენაჴმან **განსხლულმან** ჟამსა თჳსსა უმრავლესნი რქანი და ნაყოფნი გამოიხუნის“ **H—341,744**. იხ. სხლვა.

**განსხმა, გასხმა** «განჴდა», «განვლინება», განდევნა, გაძევება: „განასხნა უფალმან ამორეველნი“ **M**,—„განჴადა უფალმან ამორრეველნი“ **G**, **ისუ ნ. 24,18**; „კრებულისაგან განგასხნენ თქუენ“ **DE**,—„კრებულით მათით განგჴადნენ თქუენ“ **C**, **ი. 16,2**; „მრავალნი ძმანი მონასტრისაგან გაასხნა“ **ი.-ე. 38,21**; „განასხნე გარეშე ბანაკსა“ **pb.**,—„განავლინონ ბანაკისაგან ყოველი კეთროანი“ **G**, **რიცხ. 5,2**; „ეშმაკთა განასხემდით“ **მთ. 10,8**. „ვითარ ჴელ-ეწიფების ეშმაკსა ეშმაკისა **განსხმაჲ**“ **მრ. 3,23**. „რომლისაგან ეშმაკნი იგი **განსხმულ** იყვნეს“ **ლ. 8,38**. იხ. სხმა; შდრ. მერცხლის-გამსხმელი.

**განსხუაჲმავება** «დაკლება», აცდენა: „არა განსხუაჲმავდა მათგანი (სიტყუათაგანი)“ **G**,—„არა დააკლდა სიტყუაჲ“ **M**, **ისუ ნ. 23,14**. იხ. სხუაჲმავება.

**განსხუობა** «განპოხება», გასხვილება: „განსხუა, განზრქა, და დაუტევა ღმერთი“ **II შჯ. 32,5**; „განსხუნეს მკალი და განქარდის კაპარი“ **ეკლ. 12,5**; „განდიდნეს და განმდიდრნეს და განსუქნეს და განსხუეს (განპოხნეს **pb.**)“ **O**, **იერემ. 5,28**; „განსხჳს ძირი მისი“ **ბ. კეს.-ექუს. დღ. 66,14**. იხ. სხჳლი.

**განსჯა, განშჯა, გასჯა, განრჩა** «განკითხვა», გასამართლება: „შესუეს იგი საპყრობილესა განშჯად (რაჲთა განიკითხონ **pb.**) იგი ბრძანებითა უფლისაჲთა“ **G**, **ლევიტ. 24,12**; „განსჯიდეთ ათორმეტთა ნათესავთა ისრაჱლისათა“ **C**, **მთ. 19,28**; „თავადმან განსაჯოს სოფელი სიმართლით და ერი—სიწრფოებით“ **ფს. 9,9**; „მას საუკუნესა მწარედ გაისჯებით“ **ი.-ე. 36,7**. „რომელი მოვალს **გასჯად** სოფლისა“ **პავლე 52,3**; „განსაჯნა იგინი სამართლით, ხოლო მათ უმსჯავროდ დასაჯეს იგი სიკუდილად“ **მ. სწ. 70,15**. „მომავალი **განრჩად** ცხოველთა და მკუდართა“ **ივლიან. წამ. 331**. „**განშჯად** ათორმეტთა ნათესავთა“ **DE**, **მთ. 19,28**. იხ. სჯა.

**განტევება, გატევება** «აღმოტევება», «წარტევება», «დატევება», «განვლინება», «აღმობერვა», «ტევება», გაშვება: „განუტევა სული“ **DE**,—„აღმოუტევა სული“ **C**, **მთ. 27,50**; „უკუეთუ განუტევნე უზმანი“ **DE**,—„წარ- თუ -უტევნე იგინი უზმით“ **C**, **მრ. 8,3**; „განუტევეს იგი აღმოსლვასა ოდენ ცისკრისასა“ **M**,—„განავლინეს იგი, ვითარცა აღმოეიდა განთიადი“ **G**, **მსჯ. 19,25**; „განუტევა სული“ **DE**,—„აღმობერა სული“ **C**, **მრ. 15,37**; „განმიტევე“ **M**,—„მიტევე მე“ **G**, **მსჯ. 16,26**; „განუტევენ კაცნი ეგე“ **საქ. მოც. 16,35**; „განტევებით განმიტევე მე“ **III მფ. 11,22**; „ვინ განუტევა კანჯარი თავისუფლად?“ **იობ 39,5**; „მთავრად ერისა განუტევა იგი“ **ფს. 104,20**; „რაჟამს შეიკრძალო იგი, ნუ განუტეობ მას“ **ზირ. 6,28**; „უკუეთუ გაგიტევნე“ **ი.-ე. 24,10**.

**განტევება** «განსატევებელი», გაშვება, «დატევება»: „უკუეთუ ჯერ-არს კაცისა ცოლისა თჳსისა განტევებაჲ?“ **DE**,—„ჯერ თუ არს ქმრისა ცოლისა დატევებაჲ“ **მრ. 10,2**; „დაუწეროს მას წიგნი განტევებისაჲ“ **G**,—„დაუწერენ მას წიგნი განსატევებელი“ **M**, **II შჯ. 24,1**; „მივეც წიგნი განტევებისაჲ ჴელთა მისთა“ **იერემ. 3,8**. „რომელმან **განტევებული** შეირთოს“ **მთ. 5,32**; „განტევებულ ხარ უძლურებისაგან შენისა“ **ლ. 13,12**; „ქურივი და განტევებული არა მოიყვანონ თავისა თჳსისა ცოლად“ **ეზეკ. 44,22**. იხ. თუალგანტევებული; ტევება.

**განტეხა გატეხა** «შემუსრვა», «დამუსრვა», «შეფქვა», მტვრევა: „ლერწამი დაჩხერილი არა განტეხოს“ **I**,—„ლერწამი განტეხილი არა შემუსროს“ **O**, **ეს. 41,3**; „რაჲთა განუტეხნენ წჳვნი მათნი“ **DE**, — „რაჲთა დამუსრნენ წჳვნი მათნი“ **C**, **ი. 19,31**; „მოქლონნი რკინისანი განტეხნა (შეფქვნა Ⴊ)“ Ⴀ **ფს. 106,16**; „ვითარ-იგი განტყდა და შეიმუსრა უროჲ ყოვლისა ქუეყანისაჲ“ **იერემ. 50,23**; „განტყდეს სარწყული წყაროსა ზედა“ **ეკლ. 12,6**; „განტეხეს პური“ **თეკ. 93,6**; „განტყდებიედ ძუალნი“ **ბ. კეს. 40-თჳს 119,5**. „**განტეხაჲ** განტეხისა წილ“ **ლევიტ. 24,20**.

**განტეხილ-ი** «დაჩხერილი», «გამოდუჟიანი ტეხილი»: „ლერწამი განტეხილი (დაჩხერილი I) არა შემუსროს (განტეხოს I)“ **O**, **ეს. 42,3**; „განტეხილსა მას არა შეუხჳეთ“ **ეზეკ. 34,4**; „განრისხნა ვითარცა მჴეცი განტეხილი“ **ფლქტ. 138,13**; „განტეხილი და შეჭყლემული და დაშთობილი... არა შესწირო“ **pb.**,—„გამოდუჟიანი ტეხილი და შეჭყლემული... არა მოჰგუარნეთ“ **G**, **ლევიტ. 22,24**. იხ. ტეხა; ზურგ-განტეხილი.

**განტეხილება** დამსხვრევა: „განტეხილებაჲ მშჳლდთაჲ“ **ვრდ. 87,8**. იხ. ტეხა.

**განტიხრვა** გატიხვრა: „განწვალე საშუვალ განტიხრვით ურთიერთას“ **ფლპ. მოც. 234**. იხ. ტიხრვა.

**განტოლვება** დასი, რიგი: „დაადგინნა სიმართლისაებრ მათისა განტოლვებაჲ იგი მღდელთაჲ“ **II ნშტ. 8,14**; „დაადგინნა... მეკარენი განტოლვებისაებრ მათისა ბჭით-ბჭედ“ **II ნშტ. 8,14**. იხ. ტოლვება.

**განტუეპა** დაჩხვლეტა: „საგუმერელითა სასიკუდინოჲთა და განგტუეპოს შენ“ **ფიზ. XVII, 33**. იხ. ტუეპა.

**განტჳნვა** «დაქოლვა», ჩაქოლვა: „ერთგზის ქვითა განვიტჳნე“ **II კორ. 11,25**; „განტჳნა იგი ყოველმან ისრაელმან“ **M**,—„დაქოლა იგი ქვებითა ყოველმან ისრაელმან“ **G**, **ისუ ნ. 7,25**. „და საჯეს მისი ქვითა **განტჳნვაჲ**“ **ჯუარ. 240,13**. „ქვითა **განტჳნული** მოკუდა“ **წწტყ. 14**. იხ. ტჳნი.

**განტფობა, გატფობა** გათბობა: „შემოსიან იგი სამოსლითა და ვერ განტფის“ **III მფ. 1,1**; „ნარისუევითა ტარიგთა ჩემთაჲთა განტფებოდეს ბეჭნი მათნი“ **იობ 31,20**; „შეიმოსეთ და არა განსტეფით“ **ანგეა 1,6**; „განტფიან იგი ფრთითა თჳსითა“ **ფიზ. XI,15**; „გატეფ ბრწყინვალებასა მას მზის-თუალისასა“ **ფლკტ. 144,30**. იხ. ტფილი, ტფობა.

**განტყდებიედ, განტყდა...** იხ. განტეხა.

**განტყორცება:** **I მფ. 20,36**. „ვითარცა ისარი **განტყორცებული** განსა“ **სიბრძ. სოლ. 5,12**. იხ. ტყორცება.

**განტყუვება** გატყუება: „მოიქეც ადგილადვე შენდა, ვინაჲცა სიცრუვით განგიტყუვა მტერმან“ **მ. სწ. 108,16**. იხ. ტყუვება.

**განუზომელ-ი** უზომო, უსაზღვრო: „ვანგაგდოს შენ სოფელსა დიდსა და განუზომელსა“ **ეს. 22,18**; „მოჰფინე... მოწყალებაჲ შენი განუზომელი“ **ფლპ. 7,24**. იხ. განზომა.

**განუზრახველად** განზრახვის გარეშე, მოუფიქრებლად: „გულმწყრალი იგი იქმნ განუზრახველად“ **იგ. სოლ. 14,17**. იხ. განზრახვა.

**განუკითხველ-ი** წმინდა; გამოუძიებელი, განუსჯელი: „ხოლო ზევარდამოჲ იგი სიბრძნე... განუკითხველ“ **იაკ. 3,17**; „ესე არიან სწავლანი სოლომონისნი განუკითხველნი“ **იგ. სოლ. 25,1**. „სადაცა დაემთხჳს ეკლესიასა მართლმადიდებელთასა, გინა მწვალებელთასა, **განუკითხველად** ეზიარის იგი“ **ლიმ. 71,18**. იხ. განკითხვა.

**განუკრძალველ-ი** უგრძნობელი: „უკუეთუ კული განუკრძალველ იყოს იგი, რაჲ იყოს მისდა სარგებელ“ **მ. ცხ. 272r**. იხ. განკრძალვა.

**განუკუეთელ-ი** დაურღვეველი: „ნუმცა ვინ განგაშორებს თქუენ საქმისა ამისგან კეთილისა და ღმრთისა საყუარელისა, რომელ არს... განუკუეთელი ერთობაჲ და მშჳდობაჲ“ **ი.-ე. 26,32**. იხ. განკუეთა.

**განულეველ-ი** გამოულეველი: „განულეველი ცეცხლისაგან“ **მრთ. A, ბ. კეს.-მარხ. 53v**. იხ. განლევა.

**განულტოლველ-ი** «განუჴსნელი»: „შრომით წინაშე პყრობილ იქმნა, განულტოლველითა მოითმენს საჭიროსა“ pb.,—„შე-ვე-ეპყრა, განუჴსნელითა მით ჭირითა დაიპყრა“ **O, სიბრძ. სოლ. 17,16**. იხ. განლტოლვა.

**განუმზადებელ-ი** მოუმზადებელი, მოუწყობელი: „გპოვენ თქუენ განუმზადებელნი“ **II კორ. 9,4**; „უკუეთუ მოვიდეს (ჭირი) და განუმზადებელი დახუდე, ორკეცი არს სირცხჳლი“ **მ. ცხ. 176v**. იხ. განმზადება.

**განუმზადებელობა** მოუწყობლობა: „რაჲ-მე არს განუმზადებელობაჲ იგი მისი?“ **ბას. კესარ.-ექუს. დღ. 30,23**. იხ. განმზადებულება.

**განუნათლებელ-ი** უსინათლო: „სადა-იგი იყოს ბნელი განუნათლებელი, წყუდიადი“ **მ. სწ. 92,19**. იხ. განათლება.

**განუორძინებელ-ი** რომელსაც ვერ გაექცევი, თავდაუხრწეველი, აუცილებელი: „ჴერ-იყო მათდა განუორძინებელი ნაკლულევანებაჲ მოწევნად მათ ზედა“ **სიბრძ. სოლ. 16,4**. იხ. განორძინება.

**განურყუნელ-ი** განუხრწნელი, წაუმხდარი, წმინდა, უბიწო: „მოიჴსენენ განურყუნელნი იგი ნიჭნი მართალთანი“ **რიფს. 172,32**; „განურყუნელითა და საუკუნოჲთა სიტყჳთა ვღაღადებ შენდა მიმართ“ **ფლკტ. 153,28**; „რომელთა შორის განურყუნელად დაშთა შუენიერებაჲ“ **გრ. ნოს.-კაც. აგებ. 188,13**. იხ. განრყუნა.

**განურყუნელობა** განუხრწნელობა, უბიწოება: „მოძღურებასა შინა უხრწნელებაჲ, ღირსებაჲ, განურყუნელობაჲ...“ **ტიტ. 2,7**. იხ. განრყუნილება.

**განუსუენებელ-ი** მოუსვენარი: „ვიდრე აქა ჟამადმდე... ვიქენჴნებით და განუსუენებელ ვართ“ **I კორ. 4,11**. იხ. განსუენება.

**განუსწავლელ-ი** უწვრთნელი: „არიანცა იგინი კსუ და განუსწავლელ“ **ბ. კეს.-ექუს. დღ. 108,20**. იხ. განსწავლა.

**განუქარვებელ-ი:** „რომელ-იგი განუქარვებელ და გამოუთქუმელ არს ცხორებაჲ“ **განხ. იოან. 201,7**. იხ. განქარვება.

**განუღიმებელ-ი** უღიმარი: „საუცრებანი განუღიმებელნი მწუხარითა პირებითა გამოუჩნდებოდა მათ“ **სიბრძ. სოლ. 17,4**. იხ. განღიმება.

**განუყოფელ-ი** განუშორებელი, ურღვევი: „განუყოფელი იგი სამებაჲ“ **ს. გაბ.-მოც. 102,6**. იხ. განყოფა.

**განუჩინებელად** გაურკვეველად, შერეულად: „უკუეთუ საყჳრმან განუჩინებელად ჴმაჲ გამოსცის“ **I კორ. 14,8**. იხ. განჩინება.

**განუცხებულ-ი, გაუცხებულ-ი** «ველურ ქმნული», «უცხოქმნული»: „გაუცხებულ ხარ ღმრთისაგან“ B,—„ველურ ქმნულ ხარ ღმრთისაგან“ A, **ხზსტ. 128,4-1** (შდრ. „უცხოქმნული ჭეშმარიტებისაგან“ B **ხზსტ. 132, 22-10**).

**განუცხოვება** უცხოდ მიჩნევა, «უცხო ქმნა», განდგომა: „განუცხოვნენ ძეთა თქუენთა ძენი ჩუენნი“ G,—„უცხო-ქმნენ შვილთა თქუენთა შვილნი ჩუენნი“ M, **ისუ ნ. 22,25**. „**განუცხოებულო** ჭეშმარიტებისაგან, დაგეყვნედ თუალნი ეგე“ **ფლკტ. 159,12**. იხ. უცხო(ვ)ება.

**განუწვალებელ-ი** დაურღვეველი: „განუწვალებელ მისისა სიმართლისა ყოფილ“ **იპ. რომ.-კურთხ. მოხ. 116,14**; „არა განგწვალებ შენ განუწვალებელსა“ Ath.-**11, 128v**. იხ. განწვალება.

**განუხრწნელ-ი** «არა განრყუნილი», წაუხდენელი; გაუფუჭებელი: „მოართუეს... შჳდნი ძარღუნი ნედლნი, განუხრწნელნი“ G,—„მოართუეს... შჳდი ძარღჳ ნედლი, რომელი არა განრყუნილ იყო“ **O, მსჯ. 16,8**. „ვპოვე გუამი მისი წმიდაჲ, დაფლული ქუეყანასა **განუხრწნელად** ჴორცითა“ **ლიმ. 44,9**. იხ. განხრწნა, ხრწნა.

**განუჴსნელ-ი** დაუხსნელი, «განულტოლველი»: „შე-ვე-ეპყრა, განუჴსნელითა მით ჭირითა დაიპყრა“ O,—„შრომით წინაშე პყრობილ იქმნა, განულტოლველითა მოითმენს საჭიროსა“ pb., **სიბრძ. სოლ. 17,16**. იხ. განჴსნა.

**განფართება, გაფართება** «განვრცობა», გადიდება, გაფართოება: „უკუეთუ განგიფართნეს შენ უფალმან ღმერთმან საზღვარნი შენნი“ pb.,—„უკუეთუ განავრცეს ღმერთმან საზღვარნი შენნი“ G, **II შჯ. 12,20**; „განაფართნა წყალთა ზედა უდაბნოჲსათა“ O,—„გზანი მისნი განავრცნა წყალთა ზედა უდაბნოჲსათა“ G, **იერ. 2,24**;

„მცირედ გა-რე-აფართეთ საფლავი ეგე" **ლიმ. 45,10.** იხ. ფართო.

**განფეთება** გაღება: „მო-ვინმე-ვიდა მდიდარი, რომლისათჳს მეყსეულად განაფეთნეს კარნი, და მიეგება მამასახლისი" **მ. ცხ. 218v**; „ბჭენი არა განფეთნა" **Ath.-11,130v.** იხ. ფეთება.

**განფენა** «განზავება», «გარდათხევა», «განლება», გასვლა, მოდება; გაშლა: „ეგოს ბზინვაჲ იგი და არა განეფინოს" G,—„ეგოს ბრწყინვალებაჲ იგი და არა განეზაოს" pb., **ლევიტ. 13,23**; „განეფინნეს გაბაასა (მზირნი)" M,—„გარდაითხია მზირი" G, **მსჯ. 20,37**; „განეფინა სიტყუაჲ ესე ყოველსა ჰურიასტანსა" **ლ. 7,17**; „განჰფინა წიგნი იგი წინაშე უფლისა ღმრთისა" O,—„განალო იგი წინაშე უფლისა" G, **ეს. 37,14**; „რტონი მისნი მაღლად განეფინნეს" **თომა 18,24**; „განჰფინენით მის წინაშე გულნი თქუენნი" **ფს. 61,9**; „რომელი განჰფენდეს ჴელთა თჳსთა" **ზირ. 29,2**; „ჯერ-იჩინა **განფენაჲ** მადლთაჲ" **გრ. ანძ.-შოზ. 296,28.** „სიყუარული იგი ღმრთისაჲ **განფენილ** არს გულთა შინა ჩუენთა" **ჰრომ. 5,5**; „ვიხილენ ყოველნივე საბრჳენი... განფენილნი ქუეყანასა ზედა" **მ. ცხ. 334r.** იხ. ფენა.

**განფიცხება** გამკაცრება, გასასტიკება; გაძნელება, გაძლიერება; «განცოფება»: „რომელი ჰნებავს ღმერთსა, შეიწყალებს, და რომელი ჰნებავს, განაფიცხებს" **ჰრომ. 9, 18**; „ნუ განაფიცხებთ გულთა თქუენთა" **ჰებრ. 3,8**; „განფიცხნეს ქედნი მათნი" **იერემ. 7,26**; „რაჲსათჳს განჰფიცხნებით" **I მფ. 6,6**; „მამამან შენმან განაფიცხა უღელი ესე ჩუენ ზედა" **III მფ. 12,4**; „დიდად განფიცხნა სენი იგი" **მ. ცხ. 172v**; „განფიცხნა (განცოფნა I) ყოველი კაცი მეცნიერებისაგან" O, **იერემ. 10,14.**

**განფიცხებულ-ი** დამძიმებული, გაძლიერებული: „ჴელი... განფიცხებული იავინს ზედა" **მსჯ. 4,23.** იხ. ფიცხება.

**განფიწლვა** «გან(ნ)ქრევა»: „ვითარ სახედ განიფიწლვის ფიწლვასა" pb.,—„ვითარცა-იგი განინქრიოს სანქრეველითა" O, **ამოს. 9,9.** „დამასკო **განფიწლულ** (იყოს), ვითარცა ხუავი კალოსა ზედა" pb.,—„დამასკჱ მოკლებულ (იყოს), ვითარცა ზჳნი კალოჲსა" O, **სოფ. 2,9.** იხ. ფიწლვა.

**განფრდა** «განწირვა», «მიცემა», «განსყიდა»: „განვიფრდენით მე და ერი ჩემი წარწყმედულად" M,—„განვიწირენით მე და ნათესავი ჩემი საკიცხელად" O,—„მიცემულ ვართ ხოლო მე და ერი ჩემი წარწყმედასა ზედა" B, **ესთ. 7,4**; „მედად განიფრდენით და არა ვეცხლითა მოიჴსენენით თქუენ" O,—„მედად განისყიდენით და არა ვეცხლისა მიერ გამოიჴსნნეთ" G, **ეს. 52,5.**

**განფრდილ-ი** გაყიდული, მიცემული, მყოფი, მდგომარე: „შჯული სულიერ არს, ხოლო მე ჴორციელ ვარ და განფრდილ ცოდვასა შინა" **ჰრომ. 7,14**; „მოიყიდნა სისხლითა თჳსითა კუალად დაბადებულნი თჳსნი, განფრდილნი მტერისაგან" **მ. სწ. 69,30**; „ვითარ ემსგავსოს... განფრდილი ბოროტსა შინა ყოლად სახიერსა მას?" **გრ. ნოს.-კაც. აგებ. 178,5**; „აწინდელი ესე (კაცი) ჴირსა შინა განფრდილი" **იქვე, 179,8**; „მე კაცი ვარ განფრდილი ცოდვათა შინა" **ბალ. 29,15**; „რაჲთა ყოს ღმერთმან წყალობაჲ... ცოდვათა შინა განფრდილისა სულისა ჩემისა თანა" **ი.-ე. 27,4.** იხ. ფრდა.

**განფრენა** გაფრენა: „ვითარცა მფრინველი განფრინდა" **ოვსე 9,11**; „ბუზი გამოჴდა და განფრინდა" **ნაუმ 3,16**; „მეყსეულად განფრინდის" **I ეზრა 4,34.** იხ. ფრენა.

**განფრეწა** გახევა: „განვფრიწე ნახევარი მისი და ნახევარი იგი მოვიბლარდნე" **ონოფრ. ცხ-ბა, 38.** იხ. ფრეწა.

**განფრთხობა** გამოფხიზლება: „განიფრთხვე, განიღჳძე" **ამბაკ. 2,19**; „განიფრთხვედ, რომელთა-იგი სთრავს ღჳნითა თჳსითა" **იოვ. 1,5**; „ვინ უწყის, მაგით რაჲთმე განიფრთხოს" **ფლკტ. 134,36**; „მღჳძარე ვიყვნეთ და განვიფრთხოთ" **I თეს. 5,6**; „განიფრთხვე ძილისა მაგის შენისაგან" **ბალ. 149,6**; „განიფრთხვე ქნარითა მით დავითისითა" **მ. სწ. 198,19.** იხ. ფრთხობა.

**განფუვნება** აფუება: „ვიდრემდის განაფუვნა ყოველი" **მთ. 13,33.** იხ. ფუვნება.

**განფხეკა** «მოხუეტა»: „შემდგომად განფხეკისა სახლისა" **ლევიტ. 14,43.** იხ. ფხეკა.

**განფხურა** ამოგლეჯა: „აზრახებდა მათ, თუ ვითარ-ძი რაჲ სახით განფხურეს თესლი ნაზარეველთაჲ" **გ~ი, 10.** იხ. ფხურა.

**განქარ(ვ)ება** დაშლა, მოშლა; დარღვევა, დახსნა; გაქრობა, გაფანტვა; შეფერხება, დაბრკოლება; «განქრევა», «მოსპობა»: „რომელმან-იგი განაქარვა სიკუდილი" **II ტიმ. 1,10**; „რაჟამს განაქარვნეს ყოველნი მთავრობანი და ყოველნი ჴელმწიფებანი" **I კორ. 15, 24**; „უკუეთუ განქარდეს აღთქუმაჲ ჩემი" **იერემ. 33, 20**; „მცნებანი მისნი განაქარვნა" **რიცხ. 15,31**; „ვითარცა ნისლი განქარდეს" **სიბრძ. სოლ. 2,4**; „მწუხარებაჲ ევაჲსი განაქარვა" **ეპ. კჳპრ.-დაფლ. 96**; „შჯული ბუნებათაჲ განქარდების" **გრ. ანძ.-შოზ. 293,28**; „განაქარვეთ ცომი სახლთა თქუენთა" **გამოსლ. 12,15**; „უკუეთუ მარილი იგი განქარდეს" **ლ. 14,34**; „რომელი მცირედ ჟამ ჩან და მერმე განქარდის" **იაკ. 4,14**; „განაქარვა სალმობაჲ გუამისაჲ ჩემგან" O,—„მომისპო ჩემი სალმობა სულისა" pb., **ეს. 38,14**; „არა განქარდენ სიტყუანი პირისა ჩემისანი" **ივდ. 6,5**; „ვითარცა ალმურმან განაქარვნეს იგინი" pb.,—„ვითარცა არმურნი განანქრინეს იგინი" O, **სიბრძ. სოლ. 5,24.**

**განქარვებად-ი** არად მისაჩნევი, მოსასპობი: „ვსხედთ და ვწმასნით გულის-სიტყუათა განხრწნადთათჳს და უნდოთა და განქარვებადთა ნივთთა" **მ. ცხ. 53r**; „განქარვებადი იგი დიდებით იყო" **II კორ. 3,11**; „აჩრდილი არს განქარვებადი, ნუ მიჰხედავ" **მ. სწ. 259,1.** იხ. ქარვება.

**განქარვებულ-ი** უარყოფილი: „განქარვებულ ხართ ქრისტჱსგან" **გალატ. 5,4.**

**განქარვებულება** «საქიქელობა», ურცხვობა: „ესე არს განქარვებულებაჲ მათი ქუეყანასა ეგჳპტისასა" O,—„ესე საქიქელობა მათი ქუეყანასა შინა ეგჳპტისასა" G, **ოვსე 7,16.** იხ. განქარვება (-ული).

**განქიტნვა** თმის ყალყზე დადგომა: „სიტყუათა დიდად მფუცველისათა განუქიტნიან თმანი" **ზირ. 27,15.** იხ. ქიტნვა.

**განქიქება** გამჟღავნება, გამოჭენება, შერცხვენა, „განუქიქენ იგინი უფალსა წინაშე მზისა“ G, **რიცხ. 25,4;** „განაქიქნა იგინი თჳს შორის“ **კოლ. 2,15.**

**განქიქება** გამოჭენება: „ბრძანა ოლჳრთა ასხმაჲ პირსა მისსა და ესრჱთ განქიქებაჲ ყოველსა ქალაქსა“ **ხარალ. 138.**

**განქიქებულ-ი** შერცხვენილი, გაწბილებული, თავმოჭრილი; გამომჟღავნებული: „განძარცჳან იგი და შიშუელი განავლიან გარე განქიქებული“ **ბალ. 41,2;** „ცოდვილთა ეტჳრთნენ ცოდვანი მათნი ბეჭთა მათთა ზედა და დადგენ განქიქებულნი“ **მ. სწ. 93,23.** იხ. ქიქება.

**განქმნა** გაკეთება: „გზაჲ განუქმნიეს წინაჲსწარმეტყუელთა, შენ თაჲით თჳსით ნუ იქმ გზასა სხუასა“ **მ. სწ. 72,33.** იხ. ქმნა.

**განქორწინება** «ქმრისსლვა», გათხოვება: „იქორწინებოდეს, და განჰქორწინებდეს“ **მთ. 24,38;** „არცა განჰქორწინებდენ“ DE,—„არცა ქმრის ვიდოდიან“ C, **მთ. 22,30;** „განქორწინე ასული შენი“ **ზირ. 7,27.** იხ. ქორწინება.

**განქრევა** იხ. განნქრევა.

**განქუან-** «განღება», გატანა: „ვითარმცა ვის შინა განაქუნდა ჰურჰელი სამღდელოჲთ“ C,—„რაჲთა გან-ვინმეილოს ჰურჰერი მიერ ტაძრით“ DE, **მრ. 11,16.** იხ. ქუან-.

**განქუმა** აკვრა: „განექუა ენაჲ სასასა მათსა წყურილითა“ O, **გოდ. იერემ. 4,4.** იხ. ქუმა.

**განქშუვა** თვალის სინათლის მოკლება, დაბნელება: „განუქშუნიან თუალნი“ **ფიზ. IX, 6.** იხ. ქშუვა.

**განქცევა, გაქცევა**: „შემეშინა და გავექეც და იგინი მდევდეს“ Ier.—**86,17r.** „კუალად-აქცინა **განქცეულნი** საყოფლადვე თჳსა“ **მ. სწ. 65,25.** იხ. ქცევა.

**განღება** «განჴსნა»; «განქუან-», გაღება; გატარება, გატანა; გავრცობა, «განფენა»: „რომლისა-იგი უფალმან განუღო გული მორჩილებად სიტყუათა“ Ꞁ,—„რომელსა-იგი უფალმან განუჴსნა გული მორჩილებად სიტყუათა“ Ꞇ, **საქ. მოც. 16,14;** „განაღო თხიერი სძისაჲ და ასუა მას“ G,—„განჰჴსნა თხიერსა მას სასძეურსა და ასუა მას“ M, **მსჯ. 4,19;** „განაღო ღმერთმან საფასჱ თჳსი“ **იერემ. 50,25;** „განგიღონ შენცა“ **საქ. მოც. 5,9;** „რაჲთა გან-ვინმე-ილოს ჰურჰერი მიერ ტაძრით“ DE,—„ვითარმცა შინა განაქუნდა ჰურჰელი სამღდელოჲთ“ C, **მრ. 11,16;** „განიღონ სარეცელი შენი გუერდთაგან შენთა“ **იგ. სოლ. 22,27;** „განღებით განუღო ჴელი შენი მას“ G, **II შჯ. 15,8;** „განაღო იგი წინაშე უფლისა“ G,—„განჰფინა წიგნი იგი წინაშე უფლისა ღმრთისა“ O, **ეს. 37,14.**

**განღება** წატანა, წასვენება, დაკრძალვა; გატარება: „არარაჲ შემოვიღეთ სოფელსა ამას და ვერცა რას შემძლებელ ვართ მიერ განღებად“ **მ. სწ. 117,3;** „არა ყო ერმან მან განღება პატივითა, ვითარცა განღება მამათა მისთაჲ“ **II ნშტ. 21,19;** „ყვეს განღება დაფლვასა მისსა“ **II ნშტ. 16,14;** „ბრძანა განჭურეტაჲ კოჭთა მისთაჲ და საბლისა განღებაჲ მათ შინა“ Sin.—**11,47v.**

**განღებულ-ი** გაღებული, გახსნილი: „კარი ჩემი განღებულ იყო ყოველთა კაცთათჳს“ **მ. სწ. 84,18.** „დაუტევეს ქალაქი განღებულად“ **ისუ ნ. 8,17.** იხ. ღება.

**განღიმება** გაღიმება: „ნიად და მშჳდად განიღიმის“ **ზირ. 21,23.** იხ. ღიმობა.

**განღმრთობა** გაღმერთება; ღმერთად ქცევა: „ერთმან ორთა ამათგანმან განაღმრთო და მეორე იგი განიღმრთო“ **გრ. ანძ.-შობ. 293,1.**

**განღმრთობილ-ი** გაღმერთებული: „მოსე, რომელი განღმრთობილ იყო ქუეყანასა ზედა“ **მ. სწ. 278,9.** იხ. ღმრთობა.

**განღჳძება** გაღვიძება, გამოფხიზლება: „განიღჳძა ძილისაგან თჳსისა“ G, **მსჯ. 16,20;** „განიღჳძე, რად გძინავს?“ **ფს. 43,24;** „განიფრთხვე, განიღჳძე“ **ამბ. 2,19;** „განაღჳძეთ სიყუარული“ **ქებ. 2,7;** „იქმნეს იგინი ვითარცა სიზმარნი **განღჳძებულთანი**“ **ფს. 72,20.** იხ. ღჳძება.

**განყენება, გაყენება** «განშორება», «დაყენება», «განვლინება», გაცლა; განდგომა; განდევნა: „განეყენა მათგან“ C,—„განეშორა მათგან“ DE, **ლ. 24,51;** „განაყენა ძილი მეფისაგან“ O,—„განაშორა ძილი მეფისაგან“ M, **ესთ. 6,1;** „განაყენოს... ნიში დასჳრინგებისაჲ შჳდ დღე“ G,—„განავლინოს იგი გარე... შედებული იგი სჳრინგებისა მის შჳდ დღე“ pb., **ლევიტ. 13,31;** „რაჲთურთით სარკუმელთა მათგან არა განეყენის იგი“ **თეკ. 95, 4;** „განეყენენით ...განეშოვრენით“ **ეს. 52,11;** „განმეყენენით ჩემგან“ **ფილპ. 7,4;** „რაჲთა განეყენნენ იგინი ჰამად ნაზორევთაგან“ **საქ. მოც. 15,20;** „განაყენა მღდელმან ეკლესიით“ **მ. ცხ. 220r;** „წყრომაჲ ჩემი აღვავსე და განვაყენე (დავაყენე O)“ **I იერემ. 6,11;** „გაუყენებივარ კაცთაგან“ **ბალ. 20,29.**

**განყენებულ-ი** გაშორებული, გამდგარი; «განდგომილი»; «განძებული»: „დგა... განყენებულად შორს ჯეკმა ფრიად“ M,—„დადგა... განდგომილი შორს ფრიად“ G, **ისუ ნ. 3,16;** „განყენებულ და განშორებულ არიან ყოველთაგან აღძრვათა და განცხრომათა ამის სოფლისათა“ **ოქრ.-მარხ. და იონ. 101,12;** „განყენებულნო სძისაგან“ O,—„განძებულნო სძისაგან“ G, **ეს. 28,9.** იხ. ყენება.

**განყვანება, გაყვანება** «გამოყვანება», გაყვანა, გატარება: „განიყვანა ისრაელი შორის მისსა“ Ꞁ,—„გამოიყვანა ისრაელი შორის მისსა“ Ꞇ, **ფს. 135,14;** „განიყვანა იგი უდაბნოდ“ **მრ. 1,12;** „ნუ განმიყვანებ მე კერძოთჳგან დღეთა ჩემთაჲსა“ **ფს. 101,25;** „მას განყვანდეს შვილნი მისნი ცეცხლსა“ **II ნშტ. 33,6;** „რომელ გარე გაგიყვანო“ **ი.-ე. 37,30.**

**განყვანება** «განვლენა», გაშვება; წაყვანა: „ლხინება ყოს მას ზედა განვლინებად იგი განვლენასა მას“ G,—„ლხინება ყოს მას ზედა განვლინებად განყვანებასა მას“ pb., **ლევიტ. 16,10;** „ბრძანა განყვანებაჲ კაცთაჲ მათ“ **საქ. მოც. 5,34.** იხ. ყვანება.

**განყიდა** იხ. განსყიდა.

**განყინება** გაყინვა: „განჰყინა გული მისი ვითარცა ქვაჲ“ **ი. მოც. 62,4;** „სისხლი რაჟამს განყინდის, იქმნის ჴორც“ **ბ. კეს.-ექუსთა დღ. 109,12.** „**განყინებულნი** ძრწოდეს სიფიცხისა მისგან ზამთრისაჲსა“ **I ეზრა 9,6.** იხ. ყინელი.

**განყოლა** წაყოლა: „განჰყევ თანა და ისწავე მკურნალთაგან, თუ რაჲ არს განზრახვაჲ მათი“ **მ. ცხ. 318r.** იხ. ყოლა.

**განყოფა, გაყოფა** «განვთომა», «განთჳსულ ყოფა», «განთჳსება», «განახევრება», «განბნევა», «განწილვა»; განაწილება, დარიგება; გაცალკევება; აკეპა: „თუ მეუფებაჲ თავსა თჳსსა ზედა განიყოს“ DE,—„უკუეთუ მეუფებაჲ მეუფებასა განევთა“ C, **მრ. 3,24**; „განჰყუნეთ თქუენ ქალაქნი“ pb.,—„განითჳსნეთ თქუენ ქალაქნი მათნი“ G, **რიცხ. 35,11**; „მოჰკუეთოს... თავი მისი ქედითგან და არა განყოს“ G,—„წარჰკუეთოს... თავი მისი საქციელითგან და არა განახევროს“ O, **ლევიტ. 5,8**; „განუყო მათ წილითა მკჳდრობისაჲთა“ C̃,—„განუწილა მათ საზომითა დამკჳდრებისაჲთა“ Ղ, **ფს. 77,55**; „და ვერძი იგი განყო ასოდ-ასოდ“ pb.,—„და ვერძი იგი ჴორც განთჳსულ ყო“ G, **ლევიტ. 8,20**; „ავარი და ნატყუენავი და საფასჱ განუყოს მათ“ O,—„იავარი და ნატყუენავი და სიმდიდრე მათი განაბნიოს“ G, **დან. 11,24**; „განიყვეს სამოსელი მისი წილით“ C, **მთ. 27,35**; „ორი იგი თევზი განუყო ყოველთა“ **მრ. 6,41**; „ქუეყანაჲ ჩემი განიყვეს“ **იოვ. 3,2**; „განყო ერი იგი მისთანაჲ“ **დაბ. 32,7**; „განყო ცოცხალთა შორის გზაჲ“ **სიბრძ. სოლ. 18,23**; „განყონ იგი ასოდ-ასოდ“ **ლევიტ. 1,12**; „განყვნა (ჴარნი) ასოვეულად“ **I მფ. 11,7.** „**განყოფად** კაცისა მამისა თჳსისაგან“ **მთ. 10,35.**

**განყოფა ასოდ-ასოდ** «განასოება», აქნა: „განყო იგი ასოდ-ასოდ ათორმეტად ნაწილად“ M,—„განაასოა იგი ძუალთაებრ მისთა ათორმეტ ასოდ“ G, **მსჯ. 19,29.**

**განყოფა** ნაწილი; «განაწილება»: „არიან განყოფანი, რომელნი განუნაწილნა... მღდელმან“ **ისუ ნ. 19,51**; „ესე არს განყოფაჲ (განაწილებაჲ G), რომელი განუნაწილა მოსემან ძეთა ისრაელისათა“ M, **ისუ ნ. 13,14.**

**განყოფა, გაყოფა** «განრთხმა», «მიყოფა», გაშლა, გახსნა: „განყო ანგელოზმან უფლისამან წუერი კუერთხისაჲ“ G,—„განრთხა ანგელოზმან მან უფლისამან წუერი იგი კუერთხისაჲ“ M, **მსჯ. 6,21**; „განყო აოდმან ჴელი მარცხენე“ G,—„მიყო აოდ ჴელი მარცხენე მისი“ M, **მსჯ. 3,21**; „განყო წიგნი იგი“ **ლ. 4,17**; „განყვნა წიგნნი იგი შჯულისანი“ **I ეზრა 9,46**; „ვითარცა განვყავ (წიგნი) კითხვად, ვპოვე მე თავი ესე“ **ლიმ. 28,16.**

**განყოფილ-ი** აკეპილი, აქნილი; გაყოფილი: „გარდამოვიდა მფრინველი ჴორცსა მას ზედა განყოფილსა“ **დაბ. 15,11**; „იყვნენ ამიერითგან ხუთნი სახლსა შინა ერთსა განყოფილ“ **ლ. 12,52**; „გან-მე-ყოფილ არსა ქრისტჱ“ **I კორ. 1,13.** იხ. თანა-განყოფა; ყოფა.

**განყოფილება** გაცალკევება, განსხვავებულობა: „გომიზი ხეთა და სძე მისვე მზისა და მისვე მიზეზისაგან გამოვლენ, რომელთა შორის არს ფრიადი განყოფილებაჲ“ **ბ. კეს.-ექუს. დღ. 74,6.** იხ. ყოფა.

**განყრა** «დაყრა», «განშორება», «განბერტყა», «განთხევა», გაგდება, განდევნა; გაშვერა, გაშლა: „განიყარეთ მტუერი ფერჴთაგან თქუენთა“ DE,—„დაიყარეთ მტუერი, რომელ იყოს ქუეშე ფერჴთა თქუენთა“ C, **მრ. 6,11**; „განვყარნე მტერნი ჩემნი“ M,—„განვბერტყნე“ G, **მსჯ. 16,20**; „განყრით განყარნეს იგინი“ O,—„განმბერტყველთა განბერტყნეს იგინი“ G, **ნაუმ 2,2**; „განეყარა მისგან კეთროვნებაჲ იგი“ DE,—„განეშორა მას განბოკლებაჲ იგი“ C, **მრ. 1,42**; „განიყარა ქალაქისაგან სიმრავლჱ დედებისაჲ“ **ანდ.-ანატ. 221,24**; „მან განყარა და შეაგდო გუელი იგი ცეცხლსა“ **საქ. მოც. 28,5**; „განყარნენ გარე ქალაქისაგან“ **ლევიტ. 14,40**; „განუყარა ჴელი ერსა მას“ **საქ. მოც. 21,40**; „განსთხიენ (განჰყარენ G) ჩემგან ყოველნი ცოდვანი ჩემნი“ **I, ეს. 38,17.**

**განყრა** «განბერტყა», გაყრა, გაცვენა, გაბნევა: „განყრაჲ და აღხილვაჲ და გამოსხმაჲ და გულისა შეძრწუნებაჲ“ O,—„განბერტყა და წდოლა და ქრუნვა და გულის-შემუსრვა“ G, **ნაუმ 2,10**; „მისი შემოყრაჲ არს და შენი გაყრაჲ“ **მ. ცხ. 296r.**

**განყრილ-ი** გაგდებული: „ეგრე არიან ძენი განყრილთანი“ **ფს. 126,4.** იხ. ყრა.

**განყჳნვა** «განწმედა», გასუფთავება: „ვითარცა კაცი ერთი, რომელი განჰყჳნავნ სარკესა“ O,— „ექმნები მას ვითარცა განწმედილი სარკე“ pb, **ზირ. 12,11.** იხ. ყჳნვა.

**განშიშულება** გატიტვლება; გათხელება; ამოწვდა: „განიძარცუეთ და განშიშულდით“ **ეს. 32,11**; „განაშიშულნეს ჴორცნი შეგინებად და სარცხჳნელად“ **ივდ. 9,3**; „თმაჲ მათი არა განიშიშულონ“ **ეზეკ. 44,20**; „განაშიშულე მახჳლი შენი“ **მ. ცხ. 33v.** იხ. შიშუელი.

**განშორება, განშოვრება, გაშორება** «ვლტოლა», «განვთომა», «განდრეკა», «განწვალება», «განდგომა», «განყენება», «გამოშორება», «განვლინება», «მოსპობა», «აღხუმა», «მიდრეკა», «განყრა», გაცლა, განდევნა, მოცილება, წასვლა, გასრულება, დამთავრება: „განეშორა მათგან“ DE,—„განეყენა მათგან“ C, **ლ. 24,51**; „განვაშორნეთ ქალაქსა“ M,—„განვწვალნეთ იგინი ქალაქისაგან“ G, **ისუ ნ. 8,6**; „განმეშოროს ჩემგან ძალი ჩემი“ G,—„განდგეს ძალი ჩემი ჩემგან“ **მსჯ. 16,17**; „განეშორა მისგან ძალი მისი“ M,—„განეყენა ძალი მისი მისგან“ G, **მსჯ. 16,19**; „ვითარ გან-ოდენ-ეშორნეს სახლსა მას მიქაჲსა“ M,—„გამოეშორნეს სახლით მიქაჲსით“ G, **მსჯ. 18,22**; „განიშორენით ღმერთნი უცხონი“ M,—„მოსპენით ღმერთნი სხუათა ტომთანი“ G, **ისუ ნ. 24,23**; „განიშორენით ღმერთნი უცხონი“ M,—„აღიხუენით ღმერთნი უცხონი“ G, **ისუ ნ. 24,4**; „განმეშორენით მე“ G,—„მისდერკით ჩემგან“ Ղ, **ფს. 118,115**; „განეშორა მას განბოკლებაჲ იგი“ C,—„განეყარა მისგან კეთროვნებაჲ იგი“ DE, **მრ. 1,42**; „განეშოროს (განევთას DE)... დედამთილი ძის ცოლისაგან“ **ლ. 12,53**; „განაშოროს იგი მღდელმან მან“ pb.,—„განავლინოს მღდელმან ნიში იგი“ G, **ლევიტ, 13,50**; „რომელი-იგი განგუეშორა ჩუენგან“ A,—„რომელი-იგი ჩუენგან ივლტოდა“ B, **სბსტ. 136,13-4**; „არა განეშორებოდა ტაძრისა მისგან“ **ლ. 2,37**; „შეიყუნენ და არა განიშორნენ“ **იობ 41,8**; „განმაშორენ ჩემგან ოხრანი გალობათა შენთანი“ **ამოს 5,23**; „ნუ განმაშორებ წყალობასა შენსა ჩუენგან“ **დან. 3,34**; „განიშორე სიცოფისაჲ ეგე ზრახვაჲ შენგან“ **ფლკტ. 188,8**; „ჩემგან განმეშორენით“ **ფლკტ. 187,33**; „ვითარცა განიშორა ლოცვაჲ“ **ლიმ. 67,13**; „განიშორა გული მისი“ pb.,—„განდრკა გული მისი“ O, **ზირ. 10,14.**

**განშორებულ-ი, განშოვრებულ-ი** დახრილი, «დაქენებული»; მოცილებული; შორი: „შეადგეთ... ზღუდესა განშორებულსა“ Ⴀ,—„დაესხმით... ღობესა დაქენებულსა“ Ⴂ, **ფს. 61,4**; „განშოვრებულ არს ჩემგან“ **მთ. 15,8**; „ვითარ განშოვრებულ არიან ცანი ქუეყანისაგან“ O, **ეს. 55,9**.

**განშორებულ-ი** ასკეტი, დაყუდებული, მეუდაბნოე: „გამოეცხადა წმიდასა მას განშორებულსა“ **ატმ. 110, 11**. იხ. შორება.

**განშორებულად** შორს: „წარვიდა განშორებულად ქალაქისა მისგან ჩრდილოჲთ კერძო“ **რიფს. 174,3**.

**განშუება** «ხარება», «კეთილვნება»; კეთილდღეობა, ნეტარება: „განიშუა შენ და სახლმან შენმან“ G,—„იხარებდე შენ და სახლეულნი შენნი“ M, **II შჯ. 14,26**; „განიშუას და არავინ იყოს მაფრთხობელ მათა“ O,—„იკეთილვნებოს და არა იყოს შემაშინებელ“ pb., **იერემ. 30,10**; „განიშუეს ყოველთა, რომელნი გეცრუვნეს შენ სიცრუვით“ O,—„იეფის ყოველთა უგულებელსმყოფელთა უგულებელს-ყოფასა“ G, **იერემ. 12,1**. იხ. შუება.

**განშუელება** გაშველება, დამშვიდება: „არავინ იყო ვინმცა განაშუელნა“ **II მფ. 14,6**. იხ. შუელება.

**განშუენება** «შუენიერ ყოფა», «შემკობა»: „რაზამ განშუენდი“ M,—„რავდენ შუენიერ ხარ“ O, **ქება 7,7**; „განაშუენებთ სამარებსა მას მართალთასა“ C, — „შეამკობთ მოსაჴსენებელსა მართალთასა“ DE, **მთ. 23,29**; „უძლებაჲ მისი განაშუენებნ საქმესა მას“ **ზირ. 38,31**; „ყოვლითავე სამკაულითა განაშუენა იგი“ **ვარ. 817**.

**განშუენება** სილამაზე, გამშვენიერება; შემკობა: „რომელი ძიებულ არს... განშუენებისათჳს ბუნებისა, მრავალ არს“ **გრ. ნოს.-კაც. აგებ. 222,2**; „შეუძლეთ განშუენებაჲ აპოლონისი“ **ფლკტ. 151,7**; „უკუეთუ უყუარდეს განშუენებად თავი თჳსი სამოსლითა, ესე სირცხჳლ არს მისა“ **მ. სწ. 192,19**.

**განშუენებულ-ი** შემკობილი, მშვენიერი, გაწმენდილი: „ასულნი მათნი განშუენებულ არიან და აღმკულ მსგავსად ტაძრისა“ **ფს. 143,12**; „განიწმიენით ყოველსა საქმესა კეთილსა, განშუენებულსა“ **თომა 17,32**; „პოვის იგი განშუენებული და შემკული“ **ლ. 11,25**. იხ. შუენება.

**განშჯა** იხ. განსჯა.

**განჩემება** «მიღება», განკუთვნება, მისაკუთრება, გამორჩევა, გამოცალკევება: „აჰა ესერა მე განგიჩემო თქუენ მჴარი“ O,—„აჰა ესერა მე მიგიღებ თქუენგან მჴარსა“ G, **მალ. 2,3**; „განუჩემოთ უფალსა პირველ ნაყოფად სიწმიდედ ქუეყანისაგან ოცდახუთი ათასი წყრთაჲ“ **ეზეკ. 45,1**; „ეშმაკსა ფრიად განუჩემებიეს იგი“ **ლიმ. 78,24**; „რომლისა თანა არს სიყუარული, არარაჲ განიჩემის საკუთრად თავისა თჳსისა, არამედ ყოველი, რომელი აქუნ, სხუათათჳს ჰნებავნ“ **მ. სწ. 236,3**.

**განჩემება** «განჩინება», «შესაწირავი»: „მჴარი განჩემებისაჲ და მკერდი განჩინებისაჲ... შეიწიროდიან“ G,—„მჴარი იგი შესაწირავისაჲ და მკერდი იგი განჩემებისაჲ იწიროდიან“ O, **ლევიტ. 10,15**.

**განჩემებულ-ი** «განჩინებული», «დაწესებული», «განაჩინები», განკუთვნილი: „განჩემებულ (განჩინებულ K) იყვნეს ცხოვრებასა მას საუკუნესა“ Ⴀ,—„იყვნეს დაწესებულ ცხორებასა საუკუნესა“ Ⴂ, **საქ. მოც. 13,48**; „ყოველი განჩემებული და აღნათქუემი ისრაჱლსა შორის, მათა იყოს“ **ეზეკ. 44,29**; „და იყოს მათა სახლებად განჩემებულად სიწმიდედ მათა“ **ეზეკ. 45,4**. იხ. ჩემი.

**განჩინება** «შეწირვა», «მიცემა», «განთჳსება», «გამორჩევა», «გამოჩინება», «სჯა», «ჩუენება», «განსაზღვრება», განწესება, დადგენა, დამტკიცება, გადაწყვეტა: „რაოდენთა... განუჩინებენ ძენი ისრაჱლისანი უფალსა“ G,—„რაოდენი... შეწირონ ძეთა ისრაჱლისათა უფალსა“ pb., **რიცხ. 18,19**; „განეჩინოს სამკჳდრებელი მისი ასულსა მისსა“ G,—„მისცეთ სამკჳდრებელი მისი ძმასა მისსა“ Fr., **რიცხ. 27,9**; „განაჩინნე ლევიტელნი შორის ძეთაგან ისრაჱლისათა“ pb., — „განათჳსნე ლევიტელნი შორის ძეთაგან ისრაჱლისათა“ G, **რიცხ. 8,14**; „რომელნი-იგი განაჩინნა უფალმან არა ხილვად მათა ქუეყანა იგი“ M,—„რომელთა განუსაზღვრა უფალმან მათ არა ხილვად მათდა ქუეყანაჲ“ G, **ისუ ნ. 5,6**; „განაჩინა უფალმან ტომი ლევისი აღებად კიდობანი“ G,—„გამოარჩია უფალმან ნათესავი აღებად კიდობნისა“ M, **II შჯ. 10,8**; „პირველადვე განაჩინა (გამოაჩინა) ღმერთმან უწინარჱს საუკუნეთა“ **I კორ. 2,7**; „პილატე განაჩინა აღსრულებად თხოვაჲ იგი მათი“ C, — „პილატე საჯა თხოვისაებრ მათისა“ DE, **ლ. 23,24**; „რომელნი-იგი წინაჲსწარ განაჩინნა, მათცა უწოდა“ **ჰრომ. 8,30**; „კუალად რასმე განაჩინებს დღესა“ **ჰებრ. 4,7**; „სპასალარად თორნიკ განაჩინეს“ **ი.-ე. 19,19**; „განაჩინეს სიტყუა განსლვად ქადაგი“ **II ნშტ. 30,5**; „განაჩინნა ბრძანებულნი ჟამნი“ **საქ. მოც. 17,26**; „განგიჩინე თქუენ მეუფე ისრაჱლისაჲ“ O,—„რომელმან ვაჩუენე ისრაელი მეფე თქუენი“ **ეს. 43,15**; „განაჩინა ბრძანება გიორგისთჳს“ **გიორგ. 265r**.

**განჩინება** «განჩემება», განაჩენი: „მკერდი განჩინებისაჲ“ G,—„მკერდი იგი განჩემებისაჲ“ O, **ლევიტ. 10,15**; „განჩინებაჲ იგი სიკუდილისაჲ მიგუელო“ **II კორ. 1,9**.

**განჩინებულ-ი** «დაწესებული», «განჩემებული»; «გარემოჲსი», «განკუთნებული», «ნაწილი»; ცხადი, ნაჩვენები; საჩინო, წილი, სარგო: „გარდაჰჴდიან ჟამნი ცხორებისა მათისანი, რომელნი განჩინებულ არიედ მათთჳს“ **ბ. კეს.-ექუს. დღ. 53,13**; „დგეს იგი მწუხარე თავდადრეკილად და მოელოდის მსაჯულისა მიერ განჩინებულსა ბრძანებასა“ **მ. სწ. 212,18**; „განჩინებულ (განჩემებულ K) იყვნეს ცხოვრებასა მას საუკუნესა“ Ⴀ,—„იყვნეს დაწესებულ ცხორებასა საუკუნესა“ Ⴂ, **საქ. მოც. 13,48**; „მიეცა... ქალაქნი სამკჳდრებელად და განჩინებულნი მათდად და საცხოვართა“ Ⴀ,—„სცეს ქალაქნი საყოფელად და გარემოჲსი მათი საცხოვართა“ M, **ისუ ნ. 14,4**; „მისცა... ქებრონი და განჩინებულნი (განკუთნებულნი M) მისდამი“ G, **ისუ ნ. 21,13**; „განჩინებულნი მათნი იყვნენ ოთხფერჴთა მათთათჳს“ G,—„ნაწილნი მათნი იყვნენ პირუტყუთა ოთხფერჴთა მათთათჳს“ pb., **რიცხ. 35,3**; „განჩინებულ არს“ **ფლკტ. 183,30** „კაცა

განჩინებული ღმრთისა მიერ“ **საქ. მოც. 2,22**; „მო-სლვადმდე დღისა მის უფლისაჲსა, დიდისა და განჩინებულისა“ **საქ. მოც. 2,20**; „ვითარცა განჩინებული კა-ლოჲსაგან, ეგრეთ განუჩინეთ მას“ **რიცხ. 15,20.**

**განჩინებულად** «შესაწირავად»; ცხადად: „განუჩინეთ განნაჩინები განჩინებულად უფალსა დასაბამად თბისა თქუენისა“ G,—„განუჩინეთ შესაწირავი შესაწირავად უფლისა პირველი თბეთაგან“ pb., **რიცხ. 15,20**; „განჩინებულად ესმა საულისგან“ **მრთ.** A. **კირ. იერ.-სული წმ. 167.** იხ. ჩინება.

**განჩჳბრებულ-ი** იხ. განცჳბრება (-ული).

**განცდა** «გამოჴურვება», «გამოცდა», ცთუნება: სიტყუამან უფლისამან განცადა იგი“ Շ,—„სიტყუამან უფლისამან გამოაჴურვა იგი“ Ղ, **ფს. 104,19**; „უფალო, განმცადე და მიცან მე“ Շ,—„უფალო, გამომცადე მე და მიცან მე“ Ղ, **ფს. 138,1**; „არა განსცადო უფალი ღმერთი“ **მთ. 4,7**; „ნუუკუე განგცადნა თქუენ განმცდელმან მან“ **I თეს. 3,5**; „რომელნიმე სატანჯველითა და გუემითა განიცადნეს“ **ჰებრ. 11,36.** „რაჲთა თანავე ელმოდის ბრძოლილთა და **განცდილთა**“ **მ. ცხ. 130**v. იხ. ცდა.

**განცდა** დანახვა, შეხედვა, ცქერა; გასინჯვა, გამოძიება; ცნობა: „განიცადენით ყორანნი“ **ლ. 12,24**; „რომელმან განიცადის პირი ქმნულებისა თჳსისაჲ სარკითა“ **იაკ. 1,23**; „განვიცადენ საქმენი შენნი და დამიკჳრდა“ **ამბ. 3,2**; „განიცადენ ღრუბელნი, რავდენ მაღალ არიან შენგან“ **იობ 35,5**; „პირსა დედაკაცისა მეძვისასა ნუ განიცდი“ **ზირ. 9,3**; „სიკეთესა ქალწულისასა ნუ განიცდი“ **ზირ. 9,5**; „განიცადეთ და იხილეთ, რამეთუ ტკბილ არს უფალი“ **ფს. 33,9**; „განიცადეთ იგი“ **ფილპ. 10,14**; „განმცადე მე, უფალო, და განმიკითხე“ Շ,—„გამომცადე მე, უფალო, და განმცადე მე“ **ფს. 25,2.** იხ. ცდა.

**განცემა, გაცემა** «მიცემა», ღალატი; გაგზავნა: „განსცნა იგინი უფალმან ჴელსა აბინისსა“ G,—„მისცნა იგინი უფალმან ჴელთა იაბინისსა“ M, **მსჯ. 4,2**; „რომელმანცა განსცა იგი“ **მთ. 10,4**; „გალმართ განცემდა“ **მ. ცხ. 177**r.

**განცემა** ღალატი; მიცემა: „არა არს შიში განცემითა და გულის-სიტყუათა შეწევნითა“ **სიბრძ. სოლ. 17,11**; „ბრძანა ჰროარდაგისა განცემაჲ“ **ატმ. 96,11.** იხ. ცემა; შინა-განცემა.

**განცვალება, გაცვალება** შეცვლა, გაცვლა, გამოცვლა; «შეცვალება»: „არა განცვალო იგი კეთილი ხენეშად“ G, **ლევიტ. 27,10**; „ნუ განსცვალებ მეგობარსა შენსა ქრთამად“ **ზირ. 7,20**; „ძილმან ღამისამან განუცვალის გონებაჲ მისი“ O,—„ძილი ღამისა შესცვალებს მეცნიერებასა მისსა“ pb., **ზირ. 40,5**; „გაცვალის წყალი იგი ბაჲაჲსაჲ“ **მ. ცხ. 108**r. იხ. ცვალება.

**განცვლა** გაცვლა: „და უკუეთუ განცვლით განსცვალო იგი“ **ლევიტ. 27,10.** იხ. ცვლა.

**განცთომა** «განკრთომა», ჭკუაზე შეშლა: „გამოვიდეს შეპყრობად მისა, რამეთუ იტყოდეს, ვითარმედ: განცთა (განკრთომილ არს DE)“ **მრ. 3,21.** იხ. ცთომა.

**განცთუნება** «შეცთუნება»: „განაცთუნნა ზრახვანი“ O,—„შეაცთუნეს განზრახვა მათი“ pb., **ზირ. 3,26.** იხ. ცთუნება.

**განცივება** გაცივება: „ვითარცა განაცივის ჯურღმულმან წყალი თჳსი“ **იერემ. 6,7**; „შეემთხჳა... შიშუელი ვინმე, რომელი სასტიკად განცივნებოდა“ **მ. ცხ. 316**v; „ტყუევი იგი განცივნა“ **Sin.—11,136**r. იხ. ცივი.

**განცინ-** სიცილი: „განიცინნა სარა გულსა თჳსსა“ **დაბ. 18,12.** იხ. ცინ-.

**[განცისკრება] განცისკრებულ** «განთიად»: „გამოვიდა დედაკაცი განცისკრებულ“ G,—„მოვიდა დედაკაცი იგი განთიად“ M, **მსჯ. 19,26.** იხ. ცისკარი.

**განცლა** დაცლა: „განეშორნენ და მწრაფლ განუცალონ გზა“ **მ. სწ. 230,14.** იხ. ცლა.

**განცოფება** «განფიცხება», გაგიჟება, გასულელება: „განცოფნა (განფიცხნა O) ყოველი კაცი მეცნიერებისაგან“ I, **იერემ. 10,14**; „იტყოდეს თავთა თჳსთა ბრძენ და განცოფნეს“ **ჰრომ. 1,22**; „ანუ არა განაცოფაა ღმერთმან სიბრძნე იგი ამის სოფლისაჲ?“ **I კორ. 1,20**; „შეიქეცით, რამეთუ ბერი განცოფნა“ **მ. ცხ. 216**v.

**განცოფებულ-ი** გაგიჟებული, გახელებული, გაბრაზებული; «დასულებული»: „განცოფებულთა არარაჲთ უმოლხინე არნ“ **მ. ცხ. 79**v; „განაგდე შენგან სიბრძნე განცოფებული“ **ბ. კეს.-ექუს. დღ. 47,6**; „შეემთხჳა მას განცოფებული იგი მონაზონი“ **ი.-ე. 46,12**; „შეუდგა მას განცოფებული“ pb.,—„მისდევდა მას დასულებული“ O, **იგ. სოლ. 7,22.** იხ. ცოფი.

**განცოცხლება** «კუალად მოგება», «განკურნება», «განმრთელება», «ცხონება», «მრთელ ყოფა»: „განცოცხლდა ჴელი იგი მისი“ C,—„კუალად მოეგო ჴელი იგი“ DE, **მრ. 3,5**; „განცოცხლდა კაცი იგი“ DE,—„განიკურნა კაცი იგი“ C, **ი. 5,9**; „მომკუდარ იყო და განცოცხლდა“ DE,—„მომკუდარ იყო და ცხომდა“ C, **ლ. 15,24**; „დაიდევ წყლულსა შენსა და განცოცხლდე“ O,—„იცხე და მრთელ იყო“ pb. **ეს. 38,21**; „განმაცოცხლე გუემული ესე ძჳრ-ძჳრადთა ამათგან წყლულებათა“ **ფლკტ. 149,23**; „განცოცხლდა ვითარცა ერთი იგი“ **მთ. 12,13.** „აღდგა ქალი იგი **განცოცხლებული**“ **მრთ.** A, **ანტ. დ. 29**r; „იხილენ ჴელნი შენნი განცოცხლებულნი“ **ფლკტ. 156,32.** იხ. ცოცხალი.

**განცრუება, განცრუვება** «დასჯა»; გამტყუვნება, გაუქმება: „არცა განაცრუვოს იგი, რაჟამს განიკითხვიდეს მას“ Շ,—„არცა დასაჯოს იგი, რაჟამს განიკითხვიდეს მას“ Ղ, **ფს. 36,33**; „განაცრუვა ყოველი აღთქუმაჲ თჳსი არშაკ“ **ნრს. 73,16**; „განაცრუვა ღმერთმან ზრახვაჲ მათი“ **ი.-ე. 53,6.**

**განცრუვებულ-ი** «დაშჯილი»: „სასჯელისა მისისაგან გამოვედინ განცრუვებული (დაშჯილი Ղ)“ **ფს. 107,7.** იხ. ცრუ(ვ)ება.

**განცუეთა, გაცუეთა** გალევა, «დათხევა»: „მუნ გავცუთე სიძვითა ჩემითა“ I,—„მუნ დავითხიო სიძვისა მიერ ჩემისა“ G, **ეს. 2,20.** იხ. ცუეთა.

**განცუმა** გაყრა, გარჩობა: „განაცჳ აქლემსა მუსმარი ცხჳრთა და მით დაიმორჩილი იგი“ **მ. სწ. 148,2**; „აწ განვაცუა ხრატუკი ცხჳრთა შენთა“ **IV მფ. 19,28.** იხ. ცუმა; განსაცუმელი.

**გარდართხმულ-ი** «განვრცელებ[ული]»: „გარდართხმულ იყო მძიმჱ იგი ღამჱ“ O,—„განვრცელდებოდა მძიმე ღამე“ pb., **სიბრძ. სოლ. 17,20** იხ. რთხმა.

**გარდარღუევა** «აღძარცუვა»: „გარდაარღჳეს სართული“ C,—„აღსძარცუეს სართული“ DE, **მრ. 2,4.** იხ. რღუევა.

**გარდასაბურველ-ი** საბურავი, სახურავი (ნივთი): „ჰქმნე გარდასაბურველი თმისაჲ საბურველად კარვისა მის“ **გამოსლ. 26,7.** იხ. გარდაბურვა.

**გარდასავალ-ი** გადასავალი: „ციხესა შინა სობლისასა, რომელ არს გარდასავალსა ოვსეთისასა“ **ქ. ცხ. 196,3.** იხ. გარდასლვა.

**გარდასახელება** «სახელის-დება», წოდება: „ფინიკელთა გარდასახელეს აერმონი სანიორად“ G,—„ფინიკიელთა სახელ-სდვეს ჰაერმონ, რომელ-იგი არს სანიორი“ pb., **II შჯ. 3,9.** იხ. სახელი.

**გარდასახლება** «მწირობა»: „გარდასახლებისა დასაბამი ესე არს“ pb.,—„მწირობისა იგი დასაბამი ე̄ე არს“ O, **აბდ. 1,20.** იხ. სახლი.

**გარდასაჴსნელ-ი** სახსარი: „ფერჴნი მისნი არიან ვითარცა სუეტნი თჳნიერ გარდასაჴსნელთა“ **ბ. კეს.-ექუს. დღ. 132, 5**; „გარდასტეხენით ჴელნი მისნი და დამოჰყარენით მას გარდასაჴსნელით“ Sin.—**11,246v.** იხ. გარდაჴსნა.

**გარდასკნელ-ი** გარესკნელი: „ბილწო და ნაწილო გარდასკნელისა ბნელისაო“ **მამ. წამ. 414**; „რომელთამე მისცემენ გარდასკნელსა მას ბნელისასა, რომელთამე... გარდასკნელად მიიყვანებდენ“ Ath.—**11,259v.** იხ. [სკნელი].

**გარდასლვა** «გარდაჴდომა», გადასვლა; შეცოდება: „საზღვარი დასდევ და არა გარდაჰვლენ“ Ꮳ,—„საზღვარი დასდევ, რომელსა არა გარდაჰჴდენ“ Ⴂ, **ფს. 103,9**; „გარდავლენ სწავლასა მას მღდელთასა“ **მთ. 15,2**; „გარდავიდა ნავით“ **მთ. 14,29.**

**გარდასლვა** გადასვლა; შეცოდება, «გარდაჴდომა»; დასრულება: „ნუ ვის უფლიეს გარდასლვად“ **II ეზრა 6,12**; „არა გარდასლვად და მოანგარებად საქმესა ძმისა თჳსისასა“ **I თეს. 4,6**; „გარდასლვით გარდავჰჴედით და არა დავიმარხეთ შჯული შენი“ **ნეემ. 1,7**; „გარდასლვისათჳს თქუენისა მცნებასა“ G,—„რაჲამს გარდაჰჴდეთ თქუენ აღთქუმასა“ M, **ისუ ნ. 23,16**; „შემდგომად გარდასლვისა ბრძოლისა მის“ **ნრს. 76,11.**

**გარდასრულ-ი** «მოდგომილი», «მოყოფილი», გადასული, გადაცილებული: „იყო... გარდასრულ დღეთა“ G,—„იყო მოდგომილ დღეთა“ M, **ისუ ნ. 23,1**; „გარდასრულ ხარ დღეთა“ G,—„მოყოფილ ხარ დღეთა“ M, **ისუ ნ. 13,1**; „მოხუცებულ იყვნეს და გარდასრულ დღეთა“ **დაბ. 18,11**; „ჟამი გარდასრულ არს“ **მთ. 14,15.** იხ. სლვა; შჯულის(ა) -გარდასლვა.

**გარდასუმა** გადასმა, ჩამოსმა: „გარდამსუ კარაულისა ამისგან“ **ლშ. შობ.-100,38.** იხ. [სუმა].

**გარდასხმა** «შთასხმა», გადასხმა, გადაღვრა, გადაყრა: „გარდაასხმიდა ღელვათა ნავსა მას“ C,—„ღელვასა მას შთაასხმიდა ნავსა მას“ DE, **მრ. 4,37**; „სისხლი მისი მასვე გარდაესხას“ **ოვსე 12,14**; „გარდაასხ რისხვა შენი წარმართთა ზედა“ **იერემ. 10,25**; „ნაცარი გარდაისხეს თავთა მათთა“ **ივდ. 4,10.** იხ. სხმა.

**გარდატევება** «შთატევება», გადაშვება, ჩაშვება: „გარდაუტევეს ცხედარი იგი“ DE,—„შთაუტევეს ცხედარი იგი“ C, **მრ. 2,4**; „გარდაუტევეს საზომი იგი და იყო ოც მჴარ“ **საქ. მოც. 27,28**; „შთასუეს პავლე მაშფალასა და მით გარდაუტევეს იგი ზღუდესა“ **მ. სწ. 87,21**; „გარდაუტევეს თმები“ H—**2251,279r.** იხ. ტევება.

**გარდატეხა** მოტეხა: „უკუეთუ ვინმე რტოთა მათგანი გარდასტყდეს“ **ჰრომ. 11,17**; „გარდასტეხენით ჴელნი მისნი და დამოჰყარენით მას გარდასაჴსნელით“ Sin.—**11,246v.** იხ. ტეხა.

**გარდაუპყრობელად** გადაუღებლად: „დადგა წჳმაჲ იგი სამ დღე გარდაუპყრობელად“ Ier.—**36,119r.** იხ. გარდაპყრობა.

**გარდაფენა** «განმარტება»: „ხოლო ყუავილი იგი, რომელ გარდაეფინა მისგან, ქრისტე არს“ **იპ. რომ.,-კურთხ. ისაკ და ი კობ. 78,1**; „გარდავჰფინო მის ზედა ბადე ჩემი“ pb.,—„განვჰმარტო მახე ჩემი“ O, **ეზეკ. 17,20.** იხ. ფენა; ყუავილ-გარდაფენილი.

**გარდაქცევა** «შეცვალება», ქცევა, «ყოფა»; გადაბრუნება; «განმრუდება»; «გარდადრეკა», «გარე-მოქცევა», «მიქცევა»: „უკუეთუ გარდაქცევით გარდაიქცეს სასწაული იგი სხეულისაგან მისისა“ pb.,—„უკუეთუ შეცვალებით შეიცვალოს შენიშნვაჲ ტყავსა ზედა“ G, **ლევიტ. 13,7**; „მზჱ გარდაიქცეს ბნელად“ **საქ. მოც. 2,20**; „სიცილი თქუენი გლოვად გარდაიქეცინ“ **იაკ. 4,9**; „ოჴრად გარდაიქცენ“ O,—„საოჴრად იყვნენ“ G, **ეს. 5,9**; „გარდააქცია გულის-წყრომაჲ იგი მშჳდობად“ O, **ესთ. 15,11**; „გარდააქცია ზღუაჲ ჴმელად“ **ფს. 65,6**; „არს მეგობარი, რომელი გარდაიქცის მტერად“ **ზირ. 6,8**; „გარდაიქცევის იგი და დაიღურების“ **მ. ცხ. 145r**; „ეშმაკმან გარდააქცია ბაზმაკი იგი და შემუსრა საბაზმაკჱ“ **მ. ცხ. 359r**; „გარდააქციოს პირი თჳსი“ pb.,—„პირი თჳსი განიმრუდოს“ O, **ზირ. 27,26**; „გარდააქციეთ გულისწყრომად მსჯავრი“ pb.,—„გარდასდრიკე გულის-წყრომად საშჯელი“ O, **ამოს 6,13**; „არა გარდააქციოთ მისგან მარჯულ“ M,—„არა მიაქციოთ მარჯუნ“ G, **ისუ ნ. 23,6.**

**გარდაქცევა** «მიქცევა», «გარე-მიქცევა», «მიდრეკა», «განდგინება», აჯანყება; გადასვლა: „არა გარდააქციოთ მისგან მარჯულ ანუ მარცხლ“ M,—„არა მიაქციოთ მარჯუნ ანუ მარცხნ“ G, **ისუ ნ. 23,6**; „ყოველსა სახლებსა გარდააქცევენ (გარე-მიაქცევენ var.)“ **ტიტე 1,11**; „რომელთა გარდააქციეს მცნებათაგან შენთა“ **ფს. 118,21**; „თქუენ გარდააქციეთ გზისაგან“ O,—„თქუენ მისდერკით გზისაგან“ G, **მალაქ. 2,8**; „გარდააქცივნეს ყოველნი იგი მკჳდრნი მის ქალაქისანი“ M,—„განადგინნეს ყოველნი მკჳდრნი ქალაქისა მათისანი“ G, **II შჯ. 13,13**; „რომელი გარდააქცევდა ნათესავსა ჩუენსა“ **ლ. 23,2**; „არა გარდააქციოთ ყოველთა ამათ მცნებათაგან“ **II შჯ. 28,14.**

**გარდაქცევა** მიდრეკა, გადაცდენა: „ღმრთისა მიერ იყო გარდაქცევაჲ და მოსლვაჲ ოქოზიაჲსი“ **II ნშტ. 22,7**; „უფლისა მიერ იყო გარდაქცევაჲ“ **III მფ. 12,15.**

**გარდაქცეულ-ი** შებრუნებული; ცვალებადი: „იყო

ვითარცა ყურბეული ვერ-გარდაქცეული" **ოვსე 7,8**; „გარდაქცეული" **მრთ. A, ანტ. დ. 30r**; „(გემო-იხილა) წყალი იგი ღჳნოდ გარდაქცეული" C, **ი. 2,9**. იხ. ქცევა.

**გარდაქცეულ-ი** მრუდი, დრკუ: „გარდაქცეული იგი ვერ ჳელ-ეწიფების შემკობად" **ეკლ. 1,14**. იხ. ქცევა.

**გარდაქცეულად** «დრკუდ»: „ვიდოდეს წინაშე ჩემსა გარდაქცეულად" G,—„ვიდოდეს წინაშე ჩემსა დრკუდ" pb., **ლევიტ. 26,40**. იხ. ქცევა.

**გარდალება** გადალევა, შეწყვეტა: „უკუეთუმცა კუალად არა ელოცა გარდალებაჲ, არა დასცხრებოდა წჳმაჲ იგი" **მ. ცხ. 450 v**. იხ. ლება.

**გარდაყვანება** გადაყვანა, გადასმა: „ვინ გარდამიყვანოს მე ქუეყანად" **აბდ. 1,4**. იხ. ყვანება.

**გარდაყრა** გადაყრა; დაბერტყა: „გარდაჰყრიდეს ჭურჭელსა ნავისასა ზღუად" **იონა 1,5**; „გარდაყარენ სარეცელნი ეგე შენნი" **საქ. მოც. 9,34**.

**გარდაყრა** გადაყრა, გადაცვენა; გადაშლა: „გარდაყრად იყო ნავისა მის ტჳრთი" **საქ. მოც. 21,3**; „ნუ ისწრაფი ფურცელთა გარდაყრასა და გარდათუალვასა ოდენ" **მ. სწ. 21,11**. იხ. ყრა.

**გარდაცემა** გადადინება, თავს გადასვლა, ავსება; «ზეშთ-გარდაცემა»: „საუნჯენი მათნი სავსე არიან და გარდაეცემიან ურთიერთას" **ფს. 143,12**; „გარდაეცემოდიან საწნეხელნი ღჳნითა და ზეთითა" O, — „ზეშთაგარდაეცნენ საწნეხელნი ღჳნითა და ზეთითა" **იოვ. 2, 24**; „გარდაეცა წყალი თავსა ჩემსა" O,—„ზეშთ-გარდაეცა წყალი თავსა ზედა ჩემსა" pb., **გოდ. იერ. 3,54**; „გარდაეცემიან ტაგარნი" **იოვ. 3,13**. იხ. ცემა.

**გარდაცვალება** «განდგინება», «გარდადგომა», შეცვლა, ადგილ-გადანაცვლება: „გარდაცვალეს გონებაჲ ერისაჲ" M,—„განადგინეს გული ერისაჲ" G, **ისუ ნ. 14,8**; „უკუეთუ გარდა-რაჲმე-იცვალოს გული შენი" M,—„უკუეთუ გარდადგეს გული შენი" G, **II შჯ. 30, 17**; „სარწმუნოებით ენუქი გარდაიცვალა, რაჲთა არა იხილოს სიკუდილი" **ჰებრ. 11,5**; „გარდაცვალა გული მისი ღმერთმან" **I მფ. 10,9**; „გარდაიცვალოს იგი სიკუდილისაგან ცხორებად" **ი. 5,24**.

**გარდაცვალება** შეცვლილობა: „გარდაცვალებითა მით დააკჳრვა მისთანათა მათ" **ბ. კეს.-40 სბსტ. 121,14**. იხ. ცვალება.

**გარდაცუმა** «მორთხმა», მოზიდვა მშვილდისა; ჩამოცმა: „გარდაიცუა მშჳლდსა თჳსსა ვითარცა მტერმან" O,—„მოირთხა მშჳლდი მისი ვითარცა მტერმან" G, **გოდ. იერემ. 2,4**; „მის ზედა გარდაიცუას გარდამცუმელმან მშჳლდი თჳსი" O,—„მის ზედა მოირთხინ მომრთხმელმან მშჳლდისა თჳსისამან" G, **იერემ. 51,3**; „გარდააცუა (ევანი) ჳელსა აპოლონისსა და მიჰზიდა" **ფლკტ. 135,8**; „გარდააცუეს მანიაკი ოქროჲსაჲ ყელსა მისსა" **დაბ. 41,42**.

**გარდაცუმულ-ი** «მორთხმული», მოზიდული: „ვითარცა მშჳლდი გარდაცუმული" O,—„ვითარცა მშჳლდი მორთხმული" pb., **ოვსე 7,16**; „ჴმისაგან მჴედართაჲსა და გარდაცუმულთაგან მშჳლდთა ივლტოდა ყოველი ქუეყანაჲ" **იერემ. 4,29**. იხ. ცუმა; შდრ. მშჳლდ-გარდაცუმული.

**გარდაცქაფება** მიკიბ-მოკიბვა, უწრფელობა: „სადა იყავ, ძმაო?—ხოლო მან გარდაუცქაფა: აქა სამე ვიყავ და იქი" **მ. ცხ. 161v**.

**გარდაძრვა** «წარქცევა», წინ წაგდება, დაძვრა: „ორმან წარიქციის ბევრები" M,—„ორმან გარდაძრნეს ბევრნი" G, **II შჯ. 32,30**. იხ. ძრვა.

**გარდაწერა** დანუსხვა: „გარდაწერეთ ესე და დასხენით ყოველთა ეკლესიათა" **ი. მოც. 89,28**; „ვინცა გარდასწერდეთ ამას, დ წერეთ ჩემიცა სახელი" **H—2251,46v**. იხ. წერა.

**გარდაწონა** გადახრა: „ადვილად გარდასწონს უჴმარებად მიმართ, ვიდრე არა უმჯობესისა მიმართ" **იპ. რომ.-კურთხ. მოხ. 140,10**. იხ. წონა.

**გარდაწყვა** მიწყვა, მიზომა: „გარდაუწყო მას ექუსი საწყაული ქრთილი" MO, **რუთ 3,15**. იხ. წყვა.

**გარდაწყუედა** მოწყვეტა: „შემუსრეს ბარკალი მისი და არა გარდასწყუდეს სრულიად, არამედ ეკიდალა იგი" **Sin—11,257r**. იხ. წყუედა.

**გარდაჭმა** წაჭმა, გადაღრღნა: „ულონო ქმნულმან ყოვლითურთ ენაჲ კბილითა გარდაიჭამა" **მ. ცხ. 127v**. იხ. ჭამა.

**გარდაჭრა** გადავარდნა, გადაჩეხა: „გარდაიჭრნეს იგინი მწუერვალსა მას კბოდისასა და ყოველნი განსქდეს" **II ნშტ. 25,12**. იხ. ჭრა.

**გარდაჭჳრობა** «გარდამოხედვა»: „სარკუმლით გარდამოიჭჳრა დედამან" G,—„სარკუმლით გარდამოიხედვიდა დედაჲ" M, **მსჯ. 5,28**. იხ. ჭჳრობა.

**გარდახლდომა** გადახტომა: „აჩრდილთა ზედა გარდახლდებოდიან მრავალგზის" **H—2251,281r**. იხ. ხლდომა.

**გარდაჴდა** «გარდაზღვა», გადახდა; გადატანა; გადადება: „დიდად ფიცხელი ღამე გარდავიჴადე სიცივისაგან" **ლიმ. 136,24**; „(დღესასწაული) დიდებულად გარდაიჴადა" **ი.-ე. 48,18**; „არარაჲ არს ჩემ თანა, რომლითა თანა-ნადები ჩემი გარდავიჴადო და განვერე მოსესხისაგან" **მ. სწ. 202,30**; „მოსესხე ხარ სასტიკი, რომელი არა გარდაიჴადები" **მ. სწ. 220,5**; „გარდაჰჴადეს კაცად-კაცადმან ტჳრთი თჳსი" **დაბ. 47,11**. „უბრძანა... განსყიდაჲ... ყოველი, რაჲცა აქუნდა მას და **გარდაჴდად** იგი" D,—„ბრძანა განსყიდაჲ... ყოველი, რაჲცა ედვა მას, და გარდაზღვად მისა" C, **მთ. 18,25**. იხ. ჴდა.

**გარდაჴდომა** «გარდასლვა», «მიდრეკა»; დარღვევა; ჩამოხტომა, «თანა-წარჴდომა»: „საზღვარი დასდევ, რომელსა არა გარდაჰჴდენ" Ҁ,—„საზღვარი დასდევ და არა გარდაჰვლენ" Ҁ, **ფს. 103,9**; „გარდაჴდეს ადრე გზისა... მისგან" M,—„მიდრკეს მსთუად გზისაგან" G, **მსჯ. 2,17**; „მე დავბერდი და გარდავჰჴედ დღეთა" GM, **ისუ ნ. 23,2**; „გარდაჰჴდიდეს ღამესა მას" **მრთ. S, ბ. კეს.-სბსტ. 120,15**; „გარდასლვით გარდავჰჴედით და არა დავიმარხეთ შჯული შენი" **ნეემ. 1,7**; „გარდავჰჴედ ბრძანებასა მას უფლისასა" **I მფ. 15,24**; „რომელი გარდაჰჴდეს მახლობელად კარავსა მისსა" O, **ზირ. 14,25**; „არა გარდავჴდე ჭეშმარიტებასა" pb.,—„არა თანა-წარჰჴდე ჭეშმარიტებასა" O, **სიბრძ. სოლ. 6,25**. იხ. ჴდომა.

**გარდმოქართულება** ქართულად თარგმნა: „ბერძული-

საგან **გარდმოუქართულებიან** (არსენის) ესე თავნი, სომეხთა **განმაქიქებელნი**“ S—**1463,264v**. იხ. ქართული.

**გარდმოხედვა** გადახედვა: „**გარდმოიხედა** უკუე ბერმან სარკუმლით“ **მ. ცხ. 426v**. იხ. ხედვა.

**გარე** «გარეშე»; გარეთ: „გამოვიდიან **გარე** ქალაქსა“ C,—„განვიდოდა **გარეშე** ქალაქსა“ DE, **მრ. 11,19**; „დგეს **გარე**“ **მთ. 12,46**; „არა განვაძო **გარე**“ **ი. 6,37**; „**გარე** განვიდის და მასვე იტყჳნ“ **ფს. 40,7**. იხ. განგარეება, გარეგან, გარეგნით, გარეთ, გარეს-გარე, გარეული, გარეშე, გარეშეთ, გარეშჱთ.

**გარე-გამოსლვა** «გამოგუალ-»: „ლაზარე, **გამოვედ გარე**“ DE,—„ლაზარე, აღდეგ და **გამოგუალე**“ C, **ი. 11,43**.

**გარეგან** გარეშე: „რომელნი **გარეგან** არიან ბუნებისა“ **მ. ცხ. 29v**. შდრ. გარეგნით.

**გარე-განთხევა** გარეთ გაგდება, გადაღვრა: „**გარე-განუთხევდა** ყრმათა მათთა“ **საქ. მოც. 7,19**. „ზოგჯერ **გარე-განთხევაჲ** უბრძანის (კოჭობთა)“ **ი.-ე. 40,27**. იხ. განთხევა.

**გარე-განსავალ-ი** ფეხისადგილი: „შევიდა იგი **გარე-განსავალთა** და დაჯდა იგი მუნ შინა“ **ლიმ. 20,26**. იხ. განსავალი.

**გარეგნით** გარეთ: „დადგა კარსა **გარეგნით**“ **მ. ცხ. 306v**. იხ. გარეგან.

**გარე-ზღუდე** «ზღუდის-ზღუდე»: „მოსდვას ზღუდე და **გარე-ზღუდე**“ pb.,—„დადვას ზღუდე და **ზღუდის-ზღუდე**“ O, **ეს. 26,1**.

**გარეთ** გარეგნულად: „დაღათუ ბევრეულ-გზის გუაქუნდეს ჩუენ **გარეთ** მშჳდობაჲ“ **მ. ცხ. 246v**. იხ. გარე.

**გარე-მავალ-ი** მეძავი: „მოუჴდა მას ერთი დედათაგან **გარე-მავალთა**“ **მ. ცხ. 239r**. იხ. მავალი.

**გარე-მივლა** «გარე-მოვლა»: „**მი-გარე-ვლოს** საზღვარმან ბაალით ზღუად კერძო“ M,—„**გარე-მოჰვლის** საზღვარი ვაალითგან ზღუად მიმართ“ G, **ისუ ნ. 15,10**. იხ. მივლა.

**გარე-მიქცევა** «გარდაქცევა», შებრუნება; მორიდება: „ყოველსა სახლებსა **გარე-მიაქცევენ** (**გარდააქცევენ** var.)“ **ტიტ. 1,11**; „**გარე-მიიქცეს** მისგან“ **III მფ. 22,33**; „**გარე-მიაქცინა** მახჳლი იგი“ **ფლკტ. 159,26**; „ნუ **გარე-მიიქცევ** პირსა“ **მთ. 5,42**; „**გარე-მიიქცეოდის** იგი ყოვლისაგანვე სასმენელისა ამაოჲსა“ **მ. ცხ. 27r**.

**გარე-მიქცევა** მიბრუნება: „და მოვაქციო **გარე-მიქცევაჲ** მათი“ **ეზეკ. 16,53**.

**გარე-მიქცეულ-ი** ზურგშექცეული: „**გარე-მიქცეულ** იყვნენ ჭეშმარიტებისაგან“ **ტიტ. 1,14**. იხ. მიქცევა.

**გარემო** გარეშე: „ვსდევნიდ ვიდრე **გარემო** ქალაქებსა“ **საქ. მოც. 26,11**.

**გარემო** «მრგულივ», ირგვლივ, გარეშემო: „მოაპკურა მოსე სისხლი იგი საკურთხეველსა მას **გარემო**“ O,—„**მოლუარა** მოსემან სისხლი საკურთხეველსა ზედა **მრგულივ**“ G, **ლევიტ. 8,24**; „რაჲთა წარვიდენ **გარემო** დაბნებსა“ **მთ. 14,15**; „შეკრბებოდა სიმრავლჱ **გარემო** ქალაქებისაჲ იერუსალჱმდ“ **საქ. მოც. 5,16**; „მოადგა **გარემო** მისსა ზღუდჱ“ **ივდ. 1,2**; „მე ვეყო მას ზღუდე ცეცხლის **გარემო**“ **ზაქ. 2,5**.

**გარემო** «გარემოჲსი», მეზობელი: „მყვენ ჩუენ საყუედრელ **გარემოთა** ჩუენთა“ Ꚛ,—„მყვენ ჩუენ საჴდომელ **გარემოჲთსა** ჩუენთა“ Ꚑ, **ფს. 79,7**. იხ. გარემოჲსი, გარემოსი.

**გარ ე-მოდგინება** «მოდგინება»: „**გარე-მოადგინენ** მას ყოველნი მეჭომენი გარემო“ G,—„**მოადგინენ** მას ყოველნი მბრძოლნი გარემოჲს“ M, **ისუ ნ. 6,3**. იხ. მოდგინება.

**გარე-მოდგომა** «მოცვა», «გარე-მოცვა», «შეცვა», «გარე-მოსხმა», «შეკრება გარემოჲს»: „**გარე-მოადგეს** და უმზირდეს მას“ M, — „**მოიცვეს** და უმზირდეს მას“ G, **მსჯ. 16,2**; „ყოველთა მკჳდრთა ქუეყანისათა **გარე-მოგუადგენ** (**გარე-მომიცვნენ** G) ჩუენ“ M, **ისუ ნ. 7,9**; „**გარე-მოადგა** მათ და განსწავლნა იგინი“ M,—„**შეიცვა** იგი და განსწავლა იგი“ G, **II შჯ. 32,10**; „**გარე-მოგადგა** შენ ბადჱ“ O,—„**გარე-მოვასხნე** შენ ზედა ბადენი“ G, **ეზეკ. 32,3**; „მდინარენი **გარე-მომადგეს** მე“ O,—„მდინარეთა **მომიცვეს** მე“ G, **იონა 2,4**; „**გარე-მომადგეს** მე სალმობანი სიკუდილისანი“ **ფს. 114,3**; „**გარე-მოადგეს** (**შეკრბეს გარემოჲს** Ꚛ) მოწაფენი“ **საქ. მოც. 14,20**. „განვჰმარტო მახჱ ჩემი და შეიპყრას **გარე-მოდგომითა** მისითა“ O, **ეზეკ. 17,20**.

**გარე-მოდგომა პატნეზისა** «ლაშქრისა მოდგომა»: „**გარე-მოადგა** მას ზედა **პატნეზი**“ pb., — „**მოადგა** მას **ლაშქარი**“ O, **ეზეკ. 4,2**.

**გარე-მოდგომილ-ი** გარშემორტყმული: „რაჟამს იხილოთ იერუსალჱმი, **გარე-მოდგომილი** ერისაგან“ **ლ. 21,20**; „მონანი მისნი **გარე-მოდგომილნი** ჰსცვიდეს მას“ **IV მფ. 24,11**. იხ. მოდგომა.

**გარე-მოდება** «შეზღუდვა», «გარემოჲს-მოზღუდვა», «გარდამოდება»: „ზღუდჱ **გარე-მოსდვა** მას“ DE,—„**შეზღუდა** იგი“ C, **მთ. 21,33**; „ზღუდე **გარე-მოჰსდვა**“ DE,—„**გარემოჲს-მოზღუდა**“ C, **მრ. 12,1**; „**გარე-მოსდვა** ფრთაჲ შენი მჴევალსა შენსა“ G,—„**გარდამომდევ** სამოსელი შენი მჴევალსა შენსა“ MO, **რუთ 3,9**. იხ. მოდება.

**გარე-მოვლა** «გარე-მივლა», «გარე-წარსლვა», «მოვლება», შემოვლა: „**გარე-მოჰვლის** საზღვარი ვაალითგან ზღუად მიმართ“ G, — „**მი-გარე-ვლოს** საზღვარმან ბაალით ზღუად კერძო“ M, **ისუ ნ. 15,10**; „წარჰვლის საზღვარი და **გარე-მოჰვლის** ნაწილსა“ G,—„განვლეს საზღვარნი და **გარე-წარვიდეს**“ M, **ისუ ნ. 18,14**; „არცა ურემ-კევრი **გარე-მოუვლის** ძირაკსა“ O,—„არცა თუალი ურმისა **მოავლის** ძირაკსა“ pb., **ეს. 28,27**. იხ. მოვლა.

**გარე-მოვლება** «მიდება»: „**გარე-მოივლებენ** თავისა თჳსისა ზღუდესა“ pb.,—„**მოიდვან** იგი თავისა თჳსისა ზღუდედ“ O, **იგ. სოლ. 28,4**. იხ. მოვლება.

**გარე-მოზღუდვა** «მოზღუდვა», ჩაკეტვა: „**გარე-მოზღუდე** იგი და აგამაღლოს შენ“ O,—„**მოზღუდე** იგი და აღგამაღლოს შენ“ **იგ. სოლ. 4,8**. იხ. მოზღუდვა.

**გარე-მოზღუდვილ-ი** «სიმაგრე»: „დაიპყრა დავით **გარე-მოზღუდვილი** იგი სიონისა“ O, — „აღიღო დავით **სიმაგრე** სიონისა“ pb., **I ნეშტ. 11,5**. იხ. მოზღუდვა (-ილი).

**გარე-მოკრება** შემოხვევა: „**გარე-მოაკრბიან** კაცსა ვითარცა ფუტკარნი“ **მ. ცხ. 410v**. იხ. კრება.

**გარემოჲს, გარემოს** გარშემო, ირგვლივ: „რომელნი არიან **გარემოჲს** მისა“ **ფს. 88,8**; „რომელნი **გარე-**

მოჲს იყვნეს“ **ფლკტ. 140,30**; „დავჭდე საშჯელად ყოველთა ნათესავთა გარემოჲს“ **იოვ. 3,12**; „აღჳლავნეს, რომელნი-იგი გარემოს დგეს“ **ფლკტ. 137,27**. იხ. გარემო.

**გარემოჲს-ი, გარემოს-ი** «გარემო», «განჩინებული», მეზობელი: „მყვენ ჩუენ საჴდომელ გარემოჲსთა ჩუენთა“ Ղ,—„მყვენ ჩუენ საყუედრელ გარემოთა ჩუენთა“ Ꞇ, **ფს. 79,7**; „სცეს... ქალაქნი საყოფლად და გარემოსი მათი საცხოვართა“ M,—„მიეცა... ქალაქნი სამკჳდრებელად განჩინებულნი მათდად და საცხოვართა“ G, **ისუ ნ. 14,4**. იხ. გარემო.

**გარემოჲს მოზღუდვა** «გარე-მოდება»: „გარემოჲს მოზღუდა“ C,—„ზღუდე გარე-მოჰსდვა“ DE, **მრ. 12,1**. იხ. მოზღუდვა.

**გარემოჲს-მცველ-ი** ამალა, გვარდია: „შეკრიბნა... გარე-მოჲს-მცველნი მეფისანი“ O, **I ნშტ. 28,1**. იხ. მცველი.

**გარემოჲს-წერილ-ი** «ზედა-წერილი», გარეშემო ნაწერი: „ვისი არს ესე ხატი და გარემოჲს-წერილი?“ C,—„ვისი არს ხატი ესე ანუ ზედა-წერილი?“ DE, **მთ. 22,20**. იხ. წერილი.

**გარემო-პყრობილ-ი** «გარემოცვული», შემოხვეული: „ჟამი არს გარემო-პყრობილისაჲ და ჟამი განშორე-ბად გარემოცვულისა მისგან“ **ეკლ. 3,5**. იხ. პყრობა (-ილი).

**გარემოს** იხ. გარემოჲს.

**გარემოს-ი** იხ. გარემოჲსი.

**გარე-მოსადგმელ-ი** სავარძელი: „ამან ქმნა გარე-მოსა-დგმელები იგი საკურთხეველისაჲ“ **გამოსლ. 38,4(17)**. იხ. მოდგმა.

**გარე-მოსადებელ-ი** «ფარღელი», მანიაკი, ყელსაბამი: „თჳნიერ გარე-მოსადებელთაჲსა, რომელნი იყვნეს ქე-დებსა ზედა აქლემთა მათთასა“ G,—„გარნა ფარღელებისა მის, რომელ-იგი იყო ყელსა აქლემებსა მათსა“ M, **მსჯ. 8,26**; „ყვენ იგინი ნაქურთენებად, ჭედილებად, გარე-მოსადე-ბელად საკურთხეველისად“ G, **რიცხ. 16,38**. იხ. მოდება.

**გარემო-სათესავ-ი** «გარემოსახლე», «გარემო-სათესვე-ლი», «საყანური», ყანა: „არა დაიმკჳდრა... არცა ასუ-ლები მისი, არცა გარემო-სათესავი მისი“ M,—„არა აღსპო... არცა ასულნი მისნი, არცა გარემოსახლენი მისნი“ G, **მსჯ. 1,27**; „ქალაქნი და გარემო-სათესავნი მათნი“ G,—„ქალაქები და გარემო-სათესველი მათი“ M, **ისუ ნ. 21,3**; „მისცეს... გარემო-სათესავნი (საყანური M) გარემოჲს მისსა“ G, **ისუ ნ. 21,11**. იხ. სათე-სავი.

**გარემო-სათესველ-ი** «გარემო-სათესავი», ყანა: „მისც-ნეს... ქალაქნი და გარემო-სათესველნი (გარემო-სათესავნი G) მათნი“ M, **ისუ ნ. 21,3**. იხ. სათესველი.

**გარე-მოსარტყმელ-ი** «სახუეველი»: „ვიდოდე და მოიგე თავისა შენისა გარე-მოსარტყმელი სულისაჲ“ pb., —„წარვედ და მოიგე შენდად სახუეველი მჩურისაჲ“ O, **იერემ. 13,1**. იხ. მოსარტყმელი.

**გარემოსაქცეველ-ი** ვარსკვლავია ერთგვარი: „ქუეყა-ნისა მოქმედთაგან ერქუმის მათ ურემ-ჯარ, ხოლო მენავეთაგან გარემოსაქცეველ“ **H—341,796**.

**გარემოსახლე** «გარემო-სათესავი», ყანა: „არა აღსპო... არცა ასულნი მისნი, არცა გარემოსახლენი მისნი“ G,—„არა დაიმკჳდრა... არცა ასულები მისი, არცა გარემო-სათესავი მისი“ M, **მსჯ. 1,27**. იხ. სახლი.

**გარემო-სოფელ-ი** მხარე, პროვინცია, უბანი: „განვი-ოდოდა გარემო-სოფლები იორდანისაჲ“ **მთ. 3,5**; „მი-ვეც... ყოველი იგი გარემო-სოფლები არგობისა“ **II შჯ. 3,13**. იხ. სოფელი.

**გარემოს-ყოფა** «გარე-შეცვა»: „რომელნი არიან გარე-მოს შენსა“ pb.,—„რომელთა გარე-შეუცავთ პათგან“ G, **ლევიტ. 25,44**. იხ. ყოფა.

**გარე-მოსხმა** შემოყრა; «მოცვა»: „გარე-მომასხთ მე ვაშლი“ **ქება 2,5**; „გარე-მოგესხნენ საზღვარნი ბლუა-რით“ pb.,—„მოგიცვნენ თქუენ საზღვართა სამხრით კერძო“ G, **რიცხ. 34,4**. იხ. მოსხმა.

**გარე-მოქცევა** მობრუნება, «მიქცევა»: „გარე-მოიქ-ცეს იგი წრაფით სოფლად თჳსა“ O,—„მოიქცეს სოფლად მისა“ G, **ეს. 37,7**. „მოიჴსენე... ჟამი იგი შურის-გებისა მი-სისაჲ **გარე-მოქცევასა** პირისასა“ O, **ზირ. 18,24**; „გარე-მოქცევაჲ არს ბრძოლისაჲ“ **მ. ცხ. 29r**. იხ. მოქცევა.

**გარე-მოცვა** «გარე-მოდგომა», «მოცვა»: „ყოველთა მკჳდრ-თა ქუეყანისათა გარე-მომიცვნენ (გარე-მოგუად-გენ M) ჩუენ“ G, **ისუ ნ. 7,9**; „მიჴსენ მე მათგან, რომელთა გარე-მოუცავ (მოუცავ Ꞇ) მე“ Ղ, **ფს. 31,7**.

**გარე-მოცვა** ალყა: „გარე-მოცვაჲ წარმართთა ზე-და გამოავლინა“ **აბდ. 1,1**.

**გარე-მოცვულ-ი** გარშემორტყმული: „ქალაქო გარე-მოცვულო“ O, **ეს. 27,3**. იხ. მოცვა.

**გარე-მოცვულ-ი** «სიმაგრე», «გარემო-პყრობილი»: „და-ვით იყო მაშინ გარე-მოცვულსა მას“ O,—„დავით იყო მაშინ სიმაგრესა შინა“ pb., **I ნშტ. 11,16**; „ჟამი არს გარემო-პყრობილისაჲ და ჟამი განშორებად გარე-მოცვულისა მისგან“ **ეკლ. 3,5**. იხ. ცვა.

**გარემო-წმასნვილ-ი**: „ქმნა... სამნაკეცად გარემო-წმა-სნვილი ოქროჲ თითოეულად ფარებსა მას“ **III მფ. 10,17**. იხ. წმასნვა(-ილი).

**გარე-მოხილვა** ირგვლივ ხედვა: „არავინ იყო, რომელ-მანმცა გარე-მოიხილა“ **ნაუმ 2,8**. იხ. მოხილვა.

**გარე-მოხუევა** «შებმის-ყოფა», «შემთხუევა», მოხვევა: „გარე-მოეხჳა სამფსონი ორთა სუეტთა სახლისათა“ G,—„შებმა-უყო სამსონ ორთა მათ სუეტთა“ M, **მსჯ, 16,29**; „მარჯუენჱ მისი გარე-მომეხჳა (შემემთხჳოს O) მე“ M, **ქება 8,3**.

**გარე-მოხუეულ-ი** «მოკრძალული»; დახშული: „მუ-ცელი შენი, ვითარცა ხუავი იფქლისაჲ, გარე-მოხუეული შროშნითა“ M,—„მუცელი შენი ხუავი იფქლისაჲ, მოკრძა-ლული შროშნითა“ O, **ქება 7,2**. იხ. მოხუევა.

**გარე-მყოფ-ი** «რომელი ველთა დგების», ღამის გარეთ მთეველი: „მწყემსნი იყვნეს... გარე-მყოფნი“ C,—„ველ-თა დგებოდეს“ DE, **ლ. 2,8**. იხ. მყოფი.

**გარემძებ-ყოფა** გაქცევა, «განვლტოლა»: „გარემძებ-იყვნეს ბეროთეანელნი გეთემს“ O,—„განივლტნენ ვი-როთელნი გეთემს“ pb., **II მფ. 4,3**. იხ. ყოფა.

**გარეს-გარე** ძლიერ შორს, სრულიად: „გარეს-გარე ვდევნე“ **ფს. 100,5.** იხ. გარე.

**გარესკნელ-ი** გარეშე: „განითხინენ ბნელსა მას გარესკნელსა“ **მთ. 8,12.** იხ. სკნელი.

**გარეუკუნ** უკან: „ჰხედავნ იგი გარეუკუნ“ **ლ. 9,62.** იხ. უკუნ.

**გარეუკუნ-ქცევა** უკან მობრუნება: „ყოველნი... იცემდეს მკერდსა და გარეუკუნ-იქცეოდეს“ **ლ. 23,48.** იხ. ქცევა.

**გარეულ-ი** «უცხო», გარეშე: „არა იყოს ცოლი მომკუდრისაჲ გარეულისა კაცისა“ O,—„ნუ განვალნ იგი ქმრისა უცხოჲსა“ M, **II შჯ. 25,5.** იხ. გარე.

**გარექცეულ-ი** მიბრუნებული, გამრუდებული: „იყო პირი მისი გარექცეულ“ **მ. ცხ. 427r.** იხ. ქცევა (-ული).

**გარეშე** «გარეწარი» გარეგანი; საერო: „თქუენდა მოცემულ არს ცნობად საიდუმლოჲ იგი სასუფეველისა მის ღმრთისაჲსაჲ, ხოლო მათ გარეწართა (გარეშეთა DE) იგავით სიტყუად“ C, **მრ. 4,11;** „გასწმედთ გარეშესა სასუმლისასა“ **მთ. 23,25;** „გარეშენი იგი ღმერთმან განიკითხნეს“ **I კორ. 5,13;** „აქუნდა მას გამოცდილებაჲ გარეშისაცა სწავლისაჲ“ **მ. ცხ. 244v.**

**გარეშე** «გარე», «თჳნიერ», «გარდა», გარეთ, გარეგან: „განვიდოდა გარეშე ქალაქსა“ DE,—„გამოვიდიან გარე ქალაქსა“ C, **მრ. 11,19;** „მისსა გარეშე არარაჲ იქმნა“ C,—„თჳნიერ მისა არცა ერთი რაჲ იქმნა“ DE, **ი. 1,3;** „გარეშე ყოვლად-დასაწუელისა“ G,—„გარდა მრგულიად დასაწუელისა მის“ M. **რიცხ. 28,23;** „რომელნი-იგი გარეშე შუენიერ ჩან“ **მთ. 23,27;** „ძმანი შენნი გარეშე დგანან“ **ლ. 8,20;** „შინაგან და გარეშე მოჰლესო“ **გამოსლ. 25,11;** „არარაჲ არს გარეშე შთამავალი კაცისა“ **მრ. 7,15;** „არა არს სხუაჲ მისა გარეშე“ **მრ. 12,32.** იხ. გარე.

**გარეშეთ** გარეთ: „ნუ ჰგონებ, ვითარმედ ბოროტი გარეშეთ არს“ **ბ. კეს.-ექუს. დღ. 34,16;** „გარეშეთ სწავლიედ“ **მ. სწ. 147,18.**

**გარეშჱთ** გარედან: „გარეშჱთ მოიღო და შექმნნა მისგან დაბადებულნი ესე“ **გრ. ნოს.-კაც. აგებ. 200,2;** „გარეშჱთ ვჩათ მდაბლად“ **მ. სწ. 264,21.** იხ. გარე.

**გარე-შემოუწერელ-ი** შემოუვლებელი, უსაზღვრო, უზომო; შეუცნობელი.

**გარეშე-მყოფ-ი** გარეშე: „ჰგონებდეს გარეშე-მყოფნი იგი“ **მრთ. A, ანტ. დ. 25r.** იხ. მყოფი.

**გარეშე-მჯდომელ-ი** ღედათა წესის მქონე: „მძაგს იგი, ვითარცა ძონძი გარეშჱ-მჯდომელისაჲ“ O, **ესთ. 14,16.** იხ. მჯდომელი.

**გარე-შერტყმა** «შემოსა»: „განხეთქე ძაძაჲ ჩემი და გარე-შემარტყ მე სიხარული“ Ⴂ,—„განმძარცუა მე ძაძაჲ და შემმოსა მე სიხარული“ Ⴀ, **ფს. 29,12.** იხ. შერტყმა.

**გარე-შექცევა** «მიდრეკა», მიხრა: „გარე-შეაქცია იგი ზუარაკმან მან“ O,—„დეკეული მიდრკა მისგან“ pb., **I ნშტ. 13,9.**

**გარე-შექცევა** მოქცევა, შებრუნება: „სხუანიცა მოგუმართებენ და გარე-შექცევაჲ შეუძლებელ არს“ **ი.-ე. 17,26.** იხ. შექცევა.

**გარე-შეცვა** «გარემოს-ყოფა», მოცვა: „რომელთა გარეშეუცავთ მათგან“ G,—„რომელნი არიან გარემოს შენსა“ pb., **ლევიტ. 25,44;** „გარე-შეიცვეს სპარაზენთა ძალთა“ **მრთ. C, საეკლ. უწყ. 1220.** იხ. შეცვა.

**გარე-შეჭდა** გატარება: „გარე-შეჭადნა შვილნი თჳსნი ცეცხლსა“ **IV მფ. 21,6.** იხ. შეჭდა.

**გარეშ-წმედა** «განწმედა», მიმოწმედა: „აგარეშ-წმიდოს უფალმან გული შენი“ G,—„განწმიდოს უფალმან გული შენი“ M, **II შჯ. 30,6.** იხ. წმედა.

**გარეწარ-ი** «გარეშე», გაგდებული; მდაბიო; უპატიო, ზედმეტი: „თქუენდა მოცემულ არს ცნობად საიდუმლოჲ იგი სასუფეველისა მის ღმრთისაჲსაჲ, ხოლო მათ გარეწართა (გარეშეთა DE) იგავით სიტყუად“ **მრ. 4,11;** „მეკარჱ გარეწარი (იყო), უნდოჲ“ **მრთ. D, პეტრე და ელია 314;** „ეკრძალებოდიან სხუანი სტრატიოტნი და გარეწარნიცა“ **ვარ. 809;** „არა მნებავს, რაჲთამცა საქმედ მეპყრა ჰამაჲ, არამედ ვითარცა გარეწარად“ **მ. ცხ. 116r;** „საქმე სულისაჲ იყო საქმედ ჩუენდა, ხოლო ჴელთ-საქმარი გუაქუნდა გარეწარად“ **მ. ცხ. 242v.** იხ. -წარი.

**გარეწარ-ყოფა** «მიდრეკა», მიქცევა; უარყოფა: „რომელმან გარეწარ-ყოს სასმენელი არა სმენად შჯულისა“ O,—„რომელმან მიიდრიკოს ყური თჳსი არა სმენად სჯულისა“ pb., **იგ. სოლ. 28,9;** „არა გარეწარ-ვჰყოფთ მოძღურებასა“ **მრთ. D, ოქრ.-პეტრე და ელია 312.** იხ. ყოფა.

**გარე-წარსლვა** «გარე-მოვლა», წასვლა: „განვლეს საზღვარნი და გარე-წარვიდეს“ M,—„წარჰვლის საზღვარი და გარე-მოჰვლის ნაწილსა“ G, **ისუ ნ. 18,14.** იხ. წარსლვა.

**გარე-წარუვალ-ი** გარდაუვალი: „გამოვიდა მორჩილებითა მით ბრძანებასა უფლისა თჳსისაჲთა გარე-წარუვალსა“ **ბ. კეს.-ექუს. დღ. 59,14.** იხ. წარსლვა.

**გარე-წარქცევა** «მოქცევა», მიქცევა: „გარე-წარაქციოს გულის-წყრომაჲ თჳსი მისგან“ O, — „მოაქციოს გულის-წყრომაჲ თჳსი მისგან“ pb., **იგ. სოლ. 24,18;** „გარე-წარვაქციო სალმობაჲ შენგან“ **გამოსლ. 23,25.** იხ. წარქცევა.

**გარე-წარცოდვა** «თანა-წარსლვა», აცდენა, აცილება: „გარე-წარმცოდე მე სასუმელი ესე“ C, — „თანა წარსლვად სასუმელი ესე ჩემგან“ DE, **მრ. 14,36.** იხ. წარცოდვა.

**გარე-წარჭდა** განდევნა; მოცილება: „სრულმან სიყუარულმან გარე-წარჰჭადის შიში“ **კ. იერ.-ალდგ. 161,8.** იხ. წარჭდა.

**გარე-წარჭდომა** გვერდის ავლა, აცდენა: „გარე-წარჰჭდა მათ და არა მოწყჳდნა იგინი შორის ძმათა“ **იერემ. 41,8;** „საქმეთა მათთა არა გარე-წარჰჭდა ნეტარი იგი“ **იპ. რომ.-კურთხ. ისააკ და იაკ. 60,2;** „არა გარე-წარჰჭდა სიტყუაჲ ერთი“ **III მფ. 8,56.** იხ. წარჭდომა.

**გართუმა** გადაგდება, გადაყრა: „შემდგომად სერობისა, რაჲცა დაშთა ნეშტი, ყოველივე გაართუა ძაღლთა სოფლისათა“ **მ. ცხ. 308v.** იხ. რთუმა.

**გარიალება** მოტყუება, «შეურაცხ-ყოფა»: „რაჲსათჳს გამარიალე მე?“ O,—„რაჲსათჳს ესრეთ შეურაცხ-მყავ მე?“ pb., **I, მფ 19,17.** იხ. [რიალება].

**გარისხება** იხ. განრისხება.

**გარნა** თუ არა, გარდა, გარეშე; «თჳნიერ»: „არავინ იცის ძჱ, გარნა მამამან, და არცა მამაჲ ვინ იცის, გარნა ძემან“ **მთ. 11,27**; „არა არს ჴელმწიფებაჲ, გარნა ღმრთისა მიერ“ **ჰრომ. 13,1**; „არავინ იხილეს, გარნა იესუ ხოლო მათ თანა“ **მრ. 9,8**; „გარნა (თჳნიერ G)... ტყუჳსა და ბრჰენისა“ M, **რიცხ. 31,22**.

**გარნა** მხოლოდ, მაგრამ, არამედ: „გარნა თუ ჩუენ წარვიდეთ და უყიდოთ... საზრდელი“ **ლ. 9,13**; „გარნა ესემცა უწყით“ **ლ. 10,11**; „გარნა ვერ ძალ-მიც... ყოფაჲ“ **მ. ცხ. 68r**.

**გარომა** იხ. განრომა.

**გარს-ი** ტყავი: „კაცსა, უკუეთუ იყოს ვისმე გარსსა ფერისა მისისასა ბრძჳლი ნიშნოვნობისაჲ“ G, **ლევიტ. 13,2**.

**გარცხა** იხ. განრცხა.

**გასაგებელ-ი** იხ. განსაგებელი.

**გასამუსრველ-ი** ნამტვრევი, ნაფშვენი: „არა დავარდის გასამუსრველი ქუეყანასა ზედა“ **ამოს 9,9**.

**გასარომელ-ი** სარჩო, საჭიროება, სახმარი: „მერმე იწყებს შეკრებად წელიწდისა სრულისა გასარომელსა“ **მ. ცხ. 18r**; „ჩუენი ყოველი გასარომელი ზღჳთ შემოვალს“ **ი.-ე. 20,24**. იხ. გარომა.

**გასრულებულ-ი** «ჰასაკი», მოწიფებული, სრულწლოვანი: „გასრულებულ არს“ C,—„ჰასაკი აქუს“ DE, **ი, 9,21**.

**გასუენება** იხ. განსუენება.

**გასწავლა** იხ. განსწავლა.

**გასხმა** იხ. განსხმა.

**გასჯა** იხ. განშჯა.

**გატევება** იხ. განტევება.

**გატეხა, გატეხილ-ი** იხ. განტეხა.

**გატფობა** იხ. განტფობა.

**გაუქლეშრად**: „გაუქლეშრად ჴორცნი მისნი დაუმარხნა ქუართმან“ Ier.— **36,107v**.

**გაუცხებულ-ი** იხ. განუცხებული.

**გაფალაკ-ი** ტახტრევანი, საჩრდილობელი: „ოქროჲთა შემოსილნი გაფალაკნი მოიხუნეს მეგაფალაკეთა“ **რიფს. 168,13**.

**გაფართება** იხ. განფართება.

**გაქუს** იხ. ქუან-

**გაქცევა** იხ. განქცევა.

**გალმა, გალმართ** გარეთ: „პურსა იპარვიდა და გალმართ გასცემდა“ **მ. ცხ. 177r**; „პურსა იპარვიდა და გალმა გასცემდა“ Ier.—**36,8r**. იხ. მართ.

**გაყვანება** იხ. განყვანება.

**გაყიდა** იხ. განსყიდა.

**გაყოფა** იხ. განყოფა.

**გაყრა** იხ. განყრა.

**გაშორება** იხ. განშორება.

**გაცადება** გასინჯვა, გაცნობა: „ყოველივე საქმე თორნიკ გააცადა“ **ი.-ე. 19,17**. იხ. ცადება.

**გაცემა** იხ. განცემა.

**გაცვალება** იხ. განცვალება.

**გაძლომა** იხ. განძლომა.

**გაწესება** იხ. განწესება.

**გაწყდომა**: „ქელრისა კარსა რაჲთურთით არა გასწყდ,ბოდა შეკრებად მრავალფერთა ვნებათათჳს“ **ი.-ე. 43,9**. იხ. წყდომა.

**გაჭედა** იხ. განჭედა.

**გაჭმობა** იხ. განჭმობა.

**გაჯდომა** შეჯდომა: „გაჯდა საჭედარსა თჳსსა“ **ი. ურჰ. 274v**.

**გაჯმნა** იხ. განჯმნა.

**გბობა, გბოლვა** ხარშვა: „უგბე“ **IV მფ. 4,38**. იხ. ზოგსმგბარი, მგბარი, მგბოლველი, ნელსაცხებლის-მგბოლველი. საგბოლველი, უგბოლველი, უმგბარი, შეგბობა, შეგბოლვა.

**გბოლვილ-ი** ნახარში, წვენი: „შეაგბო იაკობ გბოლვილი“ **დაბ. 25,29**; „უკუეთუ ჰყო თავისა შენისა გბოლვილი“ **მ. ცხ. 104v**; „უქმნა მათ მცირე გბოლვილი“ **მ. ცხ. 315v**. იხ. გბოლვა.

**გდება** იხ. გამოგდება, განგდება, გარდაგდება, გარდამოგდება, გულ(ს)-გდება, გულგდებული, გულსა შთაგდება, დაგდება, მიმოგდება, ღაღადის-გდება, შეგდება, შემოგდება, შთაგდება, ჩამოგდება, წარგდება, წარმოგდება, წილის-გდება, ჴელთ-გდება.

**გდება** «დაჭშვა»: „კარნი ჴორისანი ეგდნენ“ G,—„კარნი მის ჴორისანი დაჭშულ იყვნეს“ O, **მსჯ. 3,24**. იხ. დაგდება.

**[გდება]** ამოღება: იხ. აღმოგდება.

**გება** «დგომა», «ყოფა»: „ქრისტე უკუნისადმდე ეგოს“ DE,—„ქრისტე უკუნისადმდე დგეს“ C, **ი. 12,34**; „უკუეთუ ჰგიეთ თქუენ სარწმუნოებასა ზედა დაფუძნებულნი“ **კოლ. 1,23**; „შენ, უფალო, უკუნისამდე ჰგიე (ხარ Ꮯ)“ **ფს. 101,13**; „ვითარცა მიზრახავს, ეგრეცა ეგოს“ O, **ეს. 14,24**.

**გება** ლოდება, დაცდა, დათმენა; დამტკიცება, დადება: „ურთიერთსა ჰგებდით“ **I კორ. 11,33**; „მგებდ მცირედ-ღა და გასწაო შენ“ **იობ 36,1**; „მახჳლი ჰგებს ბრძანებასა შენსა, და თუ არა უბრძანო, არა მოჰკლავს“ **მ. სწ. 66,16**; „უკუეთუ მცირედ მგებდე“ **მრთ. A, ბ. კეს.-მარხ. 52r**; „ჰგებდეს იგინი ცისკარსა და უჟამოსა შინა ვიდოდეს“ **ეს. 59,9**; „ვიგნე შენ ზედა თუალნი ჩემნი“ **ფს. 31,8**; „თუალ უგიან და განჩჳბრებულნი ხედავს“ **თეკ. 95,21**. იხ. თუალ(ის)-გება,

**[გება]** გამგებლობა: იხ. განგება, განგებულება, განმგე, განმგებელი, გა(ნ)საგებელი,

**გება** «შეძლება», «ჯერ-ყოფა»: „ვითარ ეგების ეგე ყოფად“ C,—„ვითარ შესაძლებელ არს ესე ყოფად“ DE, **ი. 3,9**; „ნაზარეთით ეგების-მე რაჲ კეთილი რაჲმე ყოფად“ C,—„შესაძლებელ არსა კეთილისა რაჲსამე ყოფად“ DE, **ი. 1,46**; „ვერ ეგების“ **ლ. 13,33**; „არა ეგებოდა“ **რიფს. 167,8**; „არაჲ ეგების კაცისა ჰურიაჲსა‘ Ꮯ,—„არა ჯერ-არს კაცისა ჰურიისა“ Ꮭ, **საქ. მოც. 10,28**. იხ. მაგებელი.

**გება** მოცემა, დაბრუნება; მიზღვა, განმტკიცება:

„კუალად არავინ გაგოს შენ“ **II შჯ. 28,31**; „ელია მოვიდეს და კუალად აგოს ყოველი“ **მთ. 17,11**; „განკურნა და მიაგო ადგილსავე თჳსსა“ **საკ. წიგ. II, 18,3**. იხ. ადგილ-გება, დაგება, კუალად-გება, კუალად-მიგება, კუალად-მოგება, მიმგებელი, მისაგებელი, მოგება, მომგებელი, ნაცვლის-მოგება, სიტყჳს-გება, შურის-გება, წარგება, წარსაგებელი.

**გება** შეწირვა: „რომელმან უგოს კერპსა“ **გამოსლ. 22,20**; „მივედ და უგე ღმერთთა მათ ჩემთა“ **ფლკტ. 138,8**; „უგებდეს საგებელსა ღმერთთა უცხოთა“ **იერემ. 7,18**.

**გება** «ზორვა», შეწირვა: „აიძულებდეს გებად“ A,— „არა თავს-იდვეს ზორვად“ B, **ორმეოც. 124,15**. იხ. ნაგები.

**[გება]** შეძენა: იხ. მოგება, მოგებული, მომგებელი, მონაგები, მოსაგებელი.

**[გება]** იხ. აღგება, აღსაგებელი.

**[გება]** იხ. გარდაგება (-ული), დაგება (-ული), დასაგებელი, მიმოგება, ოქროსაგებელი.

**[გება]** იხ. დაგება.

**[გება]** გამართვა, წესრიგი: იხ. მოგება.

**[გება]** პასუხი: იხ. მიგება, მოგება.

**გებება** (!) შეხვედრა, მიგებება: „ეგებვოდეს მას ძენი იგი წარწყმედულთანი“ **ანან. ებრ. 41r**. იხ. გამოგებება, მიგებება, მოგებება.

**გებულ-ი** უვნებელი: „იყვნეს ჴორცნი მათნი გებულ“ **ანდრ.-ანატ. 228,12**. იხ გება.

**გებულად** მრთელად, უვნებლად: „მოვიდეს და პოვეს სენაკი მისი გებულად და ბერი იგი მშჳდობით“ **ლიმ. 33,9**. იხ. გება.

**გეგმ-ი** გეგმა, მონახაზი: „გამოუსახა მათ ეკლესიაჲ საქმედ და პირველად მას დადებად სცეს გეგმი“ **Sin—11,340r**. იხ. განგეგმა.

**გელ(ის)-ყოფა** ლაგმის დადება: „უბრძანა სებასტიანე გელ-ყოფად პირსა მისსა, რაჲთამცა დააყენნეს სიტყუანი ჭეშმარიტებისანი“ **ფლკტ. 140,9**; „გამოვიჴსნე გელ-ყოფაჲ ესე შენგან“ **ფლკტ. 140,13**; „გელის-ყოფამან პირისამან კუალად აქცინის სიტყუანი“ **ზირ. 20,31**. იხ. ყოფა.

**გელ-ყოფილ-ი** ლაგამ-დადებული: „ვითარცა დგა გელ-ყოფილი“ **ფლკტ. 140,10**.

**გემო** სიტკბოება: „გემოჲ მისი ვითარცა თაფლისაჲ“ **გამოსლ. 16,31**; „უმჯობჱს არს მცირედი პური გემოჲთ და მშჳდობით“ **იგ. სოლ. 17,1**; „ზრუნვათაგან და სიმდიდრისა და გემოთაგან ამის სოფლისათა ვლენედ“ **ლ. 8,14**; „გემოჲ იგი სიმწარისაჲ დაუშთის“ **მრთ. S. ოქრ.-მარხ. და იონ. 109,30**.

**გემოჲ-ხილულ-ი** „რომლისაგან გემოჲ-ხილულ წმიდათა განურყუნელი იგი პური ცხორებისაჲ“ **ი3. რომ.-კურთხ. მოხ. 198,9**. იხ. გემო(ვ)ანი, გემოვნება.

**გემოვან-ი, გემოან-ი** გემრიელი: „რომელნიმე (ყუავილნი) სარგებელად გემოანთა საჭმელთათჳს კაცთაჲსა არიედ“ **მ. ხწ. 83,25**; „სადა იყვნენ მაშინ სანოვაგენი და საშუებელნი გემოვანნი“ **მ. ხწ. 94,6**. იხ. გემო.

**გემოვნება** შვება; სიამოვნება: „იგემოვნებს გული სიტყუათა და მათ იწურთის“ **მ. ცხ. 139r**; „ნუ იხარებ და იგემოვნებ სიტყუათა, რომელთა ეშორო საქმით“ **მ. ხწ. 290,25**.

**გემოვნება** სიამე, სიტკბოება: „ამიერი ესე გემოვნებაჲ საუკუნეთა მათ აღგირჩევიეს კეთილთა“ **მ. ცხ. 30r**. იხ. გემოვანი.

**გემოთ-მოყუარე** გაუმაძღარი: „შეუძლებელ არს ცხორებაჲ შენი ღმრთისამიერითა მით ცხორებითა, გემოთ-მოყუარე თუ იყო“ **მ. ცხ. 166r**. იხ. მოყუარე.

**გემოთ-მოყუარება** ავხორცობა: „გემოთ-მოყუარებისა ჩუენისაგან იქმნებიან შურნი და ქდომანი და მტერობა ღმრთისაჲ“ **თავნი იაკ. ე3. (5)**; „ბომონად შეჰრაცხე ნაყროვანებაჲ და ტაბლად საზორველად გემოთ-მოყუარებაჲ“ **მ. ცხ. 12v**. იხ. მოყუარება.

**გემოჲს-ხილვა** ჭამა, გასინჯვა: „რომელთა არა იხილონ გემოჲ სიკუდილისაჲ“ **მთ. 16,28**; „გემოჲ ვიხილე ბუნითა ჰორლისაჲთა“ **I მფ. 14,43**; „სასამან გემოჲ იხილის ჭამადთა“ **იობ 34,3**. „იხილის გემოჲ ოდენ ყოვლისაგანვე მცირედ-მცირედ“ **მ. ცხ. 108r**. „არცა ვისიძვიდეთ **გემოჲს-ხილვითა**“ **გრ. ანძ.-შობ. 294,33**. იხ. ხილვა.

**გემოუხილველად** უსაჭმლოდ: „უსეროდ და გემოუხილველად დაძინებად“ **მრთ. S. ოქრ.-მარხ. და იონ. 109,33**. იხ. ხილვა.

**გერ-ი 1.** ნაგერალი, თავისით მოსული; **2.** გერი: „და მეორესა წელსა სთესოთ და შჭამო გერი მისი“ **IV მფ. 19,29**; „დარეჰ, ცოლის გერი ნოითოსი—:ი҃თ: წელ“ **ი3. რომ.-ქრონ. 241,23**.

**გერშ-ი** ნაკვალევი, ნასახი (ჭრილობისა, სენისა...): „განიკურნა იგი... ვიდრემდის არარაჲ გერში სალმობისაჲ იყო მის თანა ყოლ:დვე“ **ლიმ. 70,7**; „სარწმუნო იქმნა გერში კაცისა ჰის ყურწარკუეთილისაჲ“ Ath.—**11, 84v**.'

**გერშის-დადება** დაშავება (ასოსი): „უკუეთუ ვინმე დასდვას გერში მოყუასსა თჳსსა“ G, **ლევიტ. 24,19**.

**გესლ-ი** შხამი; ჟანგი: „სავსე გესლითა მაკუდინებელითა“ **იაკ. 3,8**; „გესლი ასპიტთაჲ ბაგეთა მათთა“ **ფს. 139, 4**; „სიავო, რომელსა შინა არს გესლი მისი, და გესლი იგი არა გამოჴდა მისგან“ **ეზეკ. 24,6**; „ნეშტი იგი ბუზისაჲ შეჭამა გესლმან“ **იოვ. 1,4**; „განჰლევს გულსა, ვითარცა გესლი რკინასა“ **H—2251,295r**. იხ. დაგესლება.

**გესლოვან-ი** შხამიანი: „არცა დევთა გესლოვანთანი ერეოდეს კბილნი“ **O, სიბრ. სოლ. 16,10**.

**გესლოვანება** შხამიანობა: „მოუდრკა მრისხანებასა, რომელ არს გესლოვანებისა კერპი“ **მ. ცხ. 12v**.

**გესონ-ი, გეონ-ი** შუბი: „მიყო ისო გეონი და ჴელი მისი ქალაქსა ზედა“ M,—„განირთხა იისუმან გესონი და ჴელი თჳსი ქალაქსა ზედა“ G, **ისუ ნ. 8,18**.

**გეჰენია, გეჰჱნია** გეენია: „თანამდებ არს იგი გეჰენიასა მას ცეცხლისასა“ **მთ. 5,22**; „ჴელ-ეწიფების შთაგდებად გეჰენიასა“ **ლ. 12,5**.

**გვ-** ზრუნვა: „შენ ნუ გაგვა, რაჲზომცა ვერ ვცჴონდე“ **მ. ცხ. 99v**.

**გვა** იხ. აგვა, გამოგვა, განგვა, გარდაგვა, გარდანაგევი, ნაგევი, საგველი.

**გვანა** მსგავსება: „ეკალი მისი ჰგავს ზღჳსა გრძლაბსა“

გვალაგი — გოდორი (ზ. სარჯველაძის ლექსიკონის მიხედვით)

**ფიზ. XVII,5**; „ვითარ ჰ გ ა ვ ს" **მ. ცხ. 26v**. იხ. მიმსგავსება, მსგავსი, შეგვანება.

**გვედიან** იხ. ვედ-.

**გზა** სავალი: „სხჳთ გ ზ ი თ განეშორნეს და წარვიდეს" **მთ. 2,12**; „გ ზ ა ს ა ცოდვილთასა არა დადგა" **ფს. 1,1**; „გ ზ ა ნ ი სიბრძნისანი გასწავნე შენ" **იგ. სოლ. 4,11**; „შე-მე-ცსცეთითა გ ზ ი ს ა გ ა ნ ჭეშმარიტისა?" **სიბრძ. სოლ. 5,6**; „განვიდეს მონანი იგი გ ზ ე ბ ს ა ზედა" C, **მთ. 22,10**.

**გზად-ყოფა** გაცილება: „გ ზ ა დ-მ ყ ვ ე ს ჩუენ შემწეობისათჳს მათგან, რომელნი-იგი წინა აღგჳდგეს" **I ეზრა 8,52**. იხ. ყოფა.

**[გზავნა]** იხ. გაგზავნა, მიგზავნა, წარგზავნა, წარმოგზავნა.

**გზათაებრ** მსგავსად გზებისა: „შურის-გებად იაკობისგან გ ზ ა[თ ა]ე ბ რ მისთა" O, **ოვსე 12,3**. იხ. თანა-მოგზაური, მგზავრ, მგზავრება, მოგზავნება, მოგზაური, მომგზავრება, საგზალი, სასაგზლე, უგზო.

**გზასა ზედა** «მგზავრი»: „გ ზ ა ს ა ზ ე დ ა ვიდოდი" G,— „მ გ ზ ა ვ რ ვიდოდი" M, **II მჯ. 2,27**.

**გზა სამეუფო** დიდი გზა: „წარვიდა... გ ზ ა ს ა ს ა მ ე უ ფ ო ს ა" **რიფს. 174,5**.

**გზა სოფლისა** დიდი გზა: „დადგა მებრძოლთა მათ თანა ს ო ფ ლ ი ს ა გ ზ ი ს ა თ ა" **თეკ. 92,7**.

**გზება, გზნება** დანთება; «აღტყინება»: „ა გ ზ ე ბ დ ე ს მღდელი იგი შეშასა განთიად-განთიად" **ლევიტ. 6,12**; „ე გ ზ ე ბ ო დ ი ს ვითარცა ცეცხლი უშჯულოებაჲ" O,—„ა ღ ე ტ ყ ი ნ ო ს ვითარცა ცეცხლი უშჯულოებაჲ" G, **ეს 9,18**; „ე გ ზ ნ ა, რამეთუ ყინელ იყო" **ი. 18,18**; „გულსა შინა მისსა ე გ ზ ე ბ ო დ ა ცეცხლი იგი ტრფიალებისაჲ" **მ. ცხ. 383v**. იხ. მაგზებელი, მგზებარე, მგზებელი, მოგზნება, საგზებელი, შთაგზება, შეგზნება.

**-გზის** ჯერ: „მ რ ა ვ ა ლ გ ზ ი ს" **მთ. 17,15**; „რ ა ვ დ ე ნ გ ზ ი ს ც ა" **I კორ. 11,25**; „შ ჳ დ გ ზ ი ს" **იგ. სოლ. 24,16**; „არა ეგების ო რ გ ზ ი ს ორი ოთხცა ყოფად და ათცა" **A—92,474**. იხ. ერთგზის, მრავალგზის, ორგზის, რავდენგზის, სამგზის, შჳდგზის, ხუთგზის,

**გზისა ზიარ-ი** მოგზაური: „(ნუ გრცხუენინ)... სიტყჳსათჳს შეყოფისათჳს და გ ზ ი ს ა ზ ი ა რ ი ს ა" **ზირ. 42,3**. იხ. ზიარი.

**გზისათანა-ჲ**: „ესენი არიან გ ზ ი ს ა თ ა ნ ა ნ ი, სადა-იგი დაეთესნეს სიტყუანი" **მრ. 4,15**. იხ. თანა.

**გზისა მავალ-ი** მოგზაური: „შესაძლებელ არს გ ზ ი ს ა მ ა ვ ა ლ თ ა გ ა ნ, რაჲთა განერნენ ვნებისაგან ჰაერისა" **ბ. კეს.-ექუს. დღ. 83,10**. იხ. მავალი.

**გზისა ქმნა** «მოგზავნება გზისა»: „მოვიდოდა... სახიდმდე მიხაჲსა ქ მ ნ ა დ გ ზ ი ს ა მისისა" G,—„მოვიდა... სახიდმდე მიქიასა მ ო გ ზ ა ვ ნ ე ბ ი თ გ ზ ი ს ა თჳსისა" pb., **მსჯ. 17,8**.

**გზის-ყოფა** «ძღოლა», გაყოლა, თანა წასვლა: „გ ზ ა-უ ყ ა ვ მას ყოველსა შინა ქუეყანასა ქანაანისასა" G,—„უ ძ-ღ ო დ ე მას ყოველსა ქუეყანასა" M, **ისუ 6. 24,3**; „ჰლოცვიდეს, რაჲთა გ ზ ა-ჰ ყ ვ ე ს მათ ვიდრე ბერისადმდე" **მ. ცხ. 224r**. იხ. ყოფა.

**გზის-ცემა** გზის მიცემა: „გ ზ ა-ე ც ი თ მას" **ფს. 67,5**. იხ. ცემა.

**გზნება** იხ. გზება.

**გივის** იხ. ვ.

**გითქს** იხ. დგომა.

**გინა** თუნდ: „დაჳსნად შჯულისა გ ი ნ ა წინაწარმეტყუელთა" **მთ. 5,17**; „მოიწიის ჭირი გ ი ნ ა დევნულებაჲ" **მრ. 4,17**.

**გინება** «განბასრება», შეურაცხ-ყოფა, «უპატივო ყოფა»: „ხოლო იგინი ა გ ი ნ ე ბ დ ე ს მას" DE,—„მათ გ ა ნ ბ ა ს-რ ე ს იგი" C, **ი. 9,28**; „ა გ ი ნ ე ს და მოწყჳდნეს" **მთ. 22,6**; „ი გ ი ნ ა და არა შეჰრაცხა" O,—„უ პ ა ტ ი ვ ო ი ქ მ ნ ა და არა შეირაცხა" pb., **ეს, 53,3**; „ა გ ი ნ ე დიდსა მეფესა შენსა" **სნდ. 4,26**; „ი გ ი ნ ე ბ ო დ ა და არა ა გ ი ნ ე ბ დ ა" **მ. სწ. 279,29**.

**გინება** შეურაცხ-ყოფა; «უპატიოება» ლანძღვა: „გ ი ნ ე ბ ი თ ა და ტანჯვითა განვიცადოთ იგი" **სიბრძ. სოლ. 2, 19**; „ნუცა შეიმთხუევ თავსა შენსა გ ი ნ ე ბ ა ს ა" O,—„მოაწიო სულსა შენსა უ პ ა ტ ი ო ე ბ ა" pb., **ზირ. 1,38**; „დაეთესვის გ ი ნ ე ბ ი თ და აღდგების დიდებით" **I კორ. 15,43**; „გ ი ნ ე ბ ა ჲ მათი სმენად საწყინელ (არნ)" **ზირ. 27,16**.

**გინებულ-ი** შეურაცხყოფილი; უპატიო: „წარავლინეს გ ი ნ ე ბ უ ლ ი" **მრ. 12,4**; „თქუენ დიდებულ და ჩუენ გ ი ნ ე ბ უ ლ" **I კორ. 4,10**; „გ ი ნ ე ბ უ ლ არს უფლებაჲ ჩუენი მათ გამო" **რიფს. 166,14**. იხ. მაგინებელი, საგინელი, უგინებელი, უშეგინებულესი, შეგინება.

**გინებულება** შეურაცხ-ყოფა, «უპატიოება»: „გამოჩნდეს გ ი ნ ე ბ უ ლ ე ბ ა ჲ შენი, მრუშებაჲ და გოლგოლებაჲ შენი" **იერ. 13,26**; „(უჩუენო)... მეფეთა გ ი ნ ე ბ უ ლ ე ბ ა ჲ შენი" O, — „უჩუენო... მეფობათა უ პ ა ტ ი ო ე ბ ა შენი" G, **ნაუმ 3,5**. იხ. გინება.

**გინც** ეგების: „აღდეგი და ევედრებოდე ღმერთსა შენსა, გ ი ნ ც ხოლო თუ განმარინნეს ჩუენ" **კ. იერ.-აღდგომ. 163,18**.

**გინც-ი** იმედი: „გ ი ნ ც ო და სასოო და შესავედრებელო უძლურთაო" **თეკ. 119,17**. იხ. გინცობა, უგინცო.

**გინცობა** «სასოება», «შეწევნა», იმედი: „გ ი ნ ც ო ბ ი-თ ა ღმრთისა მიერ ვიდრე დღენდელად დღემდე ვდგა" Ꞇ,— „ს ა ს ო ე ბ ი თ ა ღმრთისა მიერ ვიდრე დღენდელად დღემდე ვდგა" Ⴔ,—„შ ე წ ე ვ ნ ი თ ა ღმრთისაჲთა, რომელსა ღირს ვიქმენ, ვიდრე აქა დღედმდე ვდგა" Ⴂ, **საქ. მოც. 26,22**. იხ. გინცი.

**გისოს-ი** «გძილი»: „გ ი ს ო ს ი გოჯეულსა მქონებელი გამოთლილსა შინაგან მრგულივ" pb.,—„ციდ ერთ იყო გ ძ ი ლ ი, ბაკოდ გამოთლილი შინაგან გარემოჲს" O, **ეზეკ. 40,43**.

**გიც** იხ. ძ-.

**გიჭამს** იხ. ჭამ-.

**[გლა]** იხ. დაგლა, მოგლა.

**გლა** ზრუნვა, დარდი: „ნუცაღა იტყჳ გულსა შენსა, ვითარმედ: რაჲ მ გ ლ ი ა ნ?" **მ. სწ. 285,7**; „ნუ რაჲ გ ლ ი ს ამას წელიწადსა" (!) **361r**; „არარას ზრუნვიდა ამისთჳს, არცა ჰ გ ლ ო დ ა" (!) **214r**.

**[გლახ]** იხ. ვაჲგლახ, საგლახობელი.

**გლახა** მცირე, დაბალი; გლეხი: „წარჩინებულითგან ვიდრე გლახადმდე“ **ქ. ცხ. 59,6.**

**გლახაკ-ი** «დავრდომილი», «გლეხი», ლატაკი; მათხოვარი: „გლახაკითგან (გლეხითგან O) ვიდრე მდიდრადმდე“ M, **ესთ. 1,20**; „აღადგინის ქუეყანისაგან გლახაკი“ **I მფ. 2,8**; „შეეწია გლახაკსა უპოვარებასა შინა მისსა“ **ფს. 106,41**; „უკუეთუ გლახაკი იყოს ძმაჲ“ pb.,—„უკუეთუ დავრდომილ იყოს ძმაჲ“ G, **ლევიტ. 25,25**; „სიმართლით განსაჯე გლახაკი და უძლური“ **იგ. სოლ. 31,9**; „მდიდარი და გლახაკი შეემთხჳნეს ურთიერთას“ **იგ. სოლ. 22,2**; „ქურივმან გლახაკმან უფროჲს ყოველთასა შეწირა“ **მრ. 12,43**; „განიძარცუა სამოსელი თჳსი და მისცა გლახაკთა“ **იზტ. 118,20**; „პოვა ვინმე გლახაკი, რომელი ითხოვდა ქველის-საქმარსა“ **ი.-ე. 48,28.** იხ. დაგლახაკება, საგლახაკო, სიგლახაკე.

**გლახაკება, გლახაკობა** სიღარიბე, დავრდომილობა, გაჭირვება: „დაივიწყებ გლახაკებასა ჩუენსა და ჭირსა ჩუენსა“ **ფს. 43,25**; „აღმომიყვანა მე მლჳმისაგან გლახაკებისა, თიჴისაგან და უყისა“ **ფს. 39,3**; „რაჲთა დაავიწყდეს გლახაკობაჲ და სალმობაჲ არღარა მოეჴსენოს“ **იგ. სოლ. 31,7.** იხ. გლახაკი.

**გლახაკ-ყოფა** «დავრდომილობა», გალატაკება: „უკუეთუ გლახაკ იყოს ძმაჲ შენი“ pb.,—„უკუეთუ დავრდომილობდეს ძმაჲ შენი“ G, **ლევიტ. 25,35.**

**[გლესა]** იხ. [განგლესა] (-ილი).

**გლეხ-ი** «გლახაკი», ღარიბი; მდაბიო, «ლიტონი კაცი»: „გლეხითგან ვიდრე მდიდრადმდე“ O,—„გლახაკითგან ვიდრე მდიდართამდე“ M, **ესთ. 1,20**; „შჯობს ცხორებაჲ გლეხისაჲ სართულთა ქუეშე ძელისათა“ O,—„უმჯობეს არს ცხოვრება გლახაკისა ქუეშე საფარველსა ძელთასა“ pb., **ზირ. 29,29**; „ცხორებასა გლეხისასა ნუ მოუღებ“ O, **ზირ. 4,1**; „გლეხსა და მეფესა იგივე ვნებაჲ ევნებოდა“ O,—„ლიტონი კაცი მეფისა თანა იმავესავე ივნებს“ pb., **სიბრძ. სოლ. 18,11**; „აზნაურნი იგი აღრეულად გლეხითურთ ეტენებოდეს“ **რიფს. 167,37.**

**გლეჯა** ამოფხვრა: „ზიდვიდეს წუერთა, ჰგლეჯდეს თმათა“ **მ. ცხ. 194v.** „ვერ ძალ-მიც უცხოთა ეკალთა **გლეჯად** ჴელითა ჩემითა“ **მ. ცხ. 368r.** იხ. დაგლეჯა.

**[გლინვა]** იხ. მგლინვარე.

**გლისპ-ი** ურცხვი: „წმიდაჲ იგი დაადვეს მას (ცხედარსა) ზედა შეკრული და დედაკაცი ვინმე გლისპი და უწესოჲ მიუტევეს ზედა“ **მ. ცხ. 127v.** იხ. გლისპობა, სიგლისპე, უგლისპესი.

**გლისპობა** ურცხვობა, უზნეობა: „იტყოდეს სიტყუათა უშუერთა... რად არა დაამცნობთ, რაჲთა არა გლისპობდენ“ **მ. ცხ. 375r.** იხ. გლისპი.

**გლოვა** დატირება, მგლოვარება, «გოდება»: „იგლოვდეთ და ჰსტიროდით“ **ლ. 6,25**; „ეგლოვდა მეფჱ იგი ძესა მას თჳსსა ყოველთა დღეთა“ **II მფ. 13,37**; „ამას ზედა იგლოვდიან ქუეყანაჲ“ **იერემ. 4,28**; „დამდაბლდენ და იგლოვდენ მოთხენი სამკაულთა თქუენთანი“ O,—„დამდაბლდენ და გოდებდენ შთასადებელნი სამკაულისა თქუენისანი“ G, **ეს. 3,26**; „მგლოვარეთა თანა იგლოვდი“ **ზირ. 7,38.**

**გლოვა** მწუხარება, გოდება: „მოაქცია გლოვაჲ ჩემი სიხარულად“ **ფს. 29,12**; „ყოველნი გლოვასა და მწუხარებასა შევარდებოდეს“ **ოქრ.-მარხ. და იონ. 108,1**; „გარდაიქეცინ გლოვაჲ თქუენი სიხარულად“ **მრთ. S. კ. იერ.-აღდგ. 155,11.**

**გლოვასა შევრდომილ-ი** მგლოველი: „გლოვასა შევრდომილ ვიპოო“ **ოქრ.-მარხ. და იონ. 104,1.**

**გლოვისა** «საგლოველი»: „შეიმოსა სამოსელი... გლოვისაჲ (საგლოველი O)“ **ესთ. 18,2.** იხ. მგლოვარე.

**გლორწნა** გოზვა, შელესვა: „გული მისი მისცის სრულიად გლორწნასა“ **ზირ. 38,34.** შდრ. [განგლორწნა].

**გმერა** იხ. გუმერა.

**გმირ-ი** «მამაკაცი»: „არცა ბარკალსხჳლნი გმირისანი სთნდეს მას“ Ⴀ,—„არცა სხჳლბარკალნი მამაკაცისანი სთნდეს“ Ⴂ, **ფს. 146,10**; „მოსპოლავს... გმირსა და ძლიერსა და კაცსა მბრძოლსა“ **ეს. 3,2**; „რაჲამს გმირი იგი გოლიათ დაამჴუა“ **ს. გაბ.-მოციქ. 93,31.**

**გმირებრ** მსგავსად გმირისა: „გმირებრ აჩუენა ძალი“ **რიფს. 176,5.**

**გმობა** «ბასრობა», შეურაცხ-ყოფა, გინება, ლანძღვა, ძრახვა: „ჰგმობდეს მას“ DE,—„ჰბასრობდეს მას“ C **მთ. 27,39**; „ნუცა უკუე იგმობვის კეთილი იგი თქუენი“ **ჰრომ. 14,16**; „ნუ ჰგმობ ღმერთთა“ **ანდ-ანატ. 216, 18**; „არავინ მგმოს მე“ **ქებ. 8,1**; „რომელსა ჰგმობდეს“ **ნრს. 18,74**; „ჰგმობნ მდაბალთა და აქებნ ამპარტავანთა“ **მ. სწ. 235,5.** „ყოველი ცოდვაჲ და **გმობაჲ** მიეტევოს კაცთა, ხოლო სულისა წმიდისა გმობაჲ არა მიეტევოს კაცთა“ **მთ. 12,31**; „გესმა გმობაჲ პირისაგან მისისა“ DE,—„გესმა... ბასრობაჲ იგი მისი“ C, **მრ. 14,64**; „მესმა გმობაჲ მრავალთაჲ“ **იერემ. 20,10.** იხ. განგმობა, დაგმობა, მგმობარი, საგმობელი, უგმობელი.

**გნება** ცოდნა, ცნობა, შეტყობა: „რომელმან ვერ იგნა შესლვად ქალაქად“ **ეკლ. 10,15.**

**გნოსტიკონ-ი**: „რავდენნი (შემემთხჳნეს ბოროტნი) ეგჳპტეს შინა არაწმიდათაგან გნოსტიკონთა“ Ier.—**36, 159r.**

**გობ-ი** მღვიმე, ორმო, თხრილი: „მოკლა ლომი იგი გობსა მას შინა“ **II მფ. 23,20**; „აღმოქმენით ნაღუარევსა მას გობები“* **IV მფ. 3,16.**

**გოდება** «ტირილი», «ტყება», მოთქმა, «გლოვა», «ვალალაება»: „გიგოდებდით თქუენ“ **მთ. 11,17**; „ტიროდეთ და გოდებდეთ უბადრუკებათა მათთჳს“ **იაკ. 5,1**; „იტყებდეს და გოდებდეს“ O,—„იგლოვდეს და ტიროდეს“ G, **მიქ. 1,8**; „ვგოდებდი და ვიფხურიდ თმათა თავისა ჩემისათა“ **I ეზრა 8,72**; „იტყებდით და გოდებდით“ O,—„იტყებდით და ვალალაებდით“ pb., **იერემ. 4,8**; „ჰგოდებდეს საფლავთა მკუდართასა“ O,—„იგლოვდეს საფლავსა ზედა მკუდართასა“ pb., **სიბრძ. სოლ. 19,3**; „რომელნი ეტყებდეს და ჰგოდებდეს მას“ DE, — „რომელნი ტიროდეს და ეტყებდეს მას“ C, **ლ. 23,27.**

**გოდება** გლოვა, ტირილი, მოთქმა: „თქუეს... გოდებაჲ იოსიას ზედა“ **II ნშტ. 35,25**; „ჴმაჲ ჰრამაჲთ ისმა გოდებისაჲ და ტირილისაჲ“ **მთ. 2,18**; „გლოვაჲ და ტირილი და გოდებაჲ“ **იერემ. 31,15.**

---

* წყაროშია: გუბები (რედ.).

**გოდოლ-ი** კოშკი; «პირღო»: „დაადგინა იგი გოდოლსა ზედა მის ტაძრისასა“ **მთ. 4,5**; „გოდლითგან საებგუროჲთ ვიდრე ქალაქთა მათამდე ძნელთა“ **IV მფ. 18,8**; „მეგობარი სარწმუნოჲ გოდოლი არს ძლიერი“ **ზირ. 6,14**; „ღუარნი აკუეთნა და გოდოლი იგი ვერ დასცა“ **მ. სწ. 84,22**; „იხილა შორით პირღოჲ, რომელ არს გოდოლი“ **მ. ცხ. 206v**.

**გოდორ-ი** «კუელი», «სფჳრიდი», კალათი: „აღიღეს... ნამუსრევი ათორმეტი გოდორი“ **ლ. 9,17**; „აღავსეს ათორმეტი გოდორი ნამუსრევითა“ DE,—„აღავსეს ნამუსრევითა მით ათორმეტი კუელი“ C, **ი. 6,13**; „რაოდენი გოდორი სავსჱ“ C,—„რაოდენი სფჳრიდი“ DE, **მრ. 8,20**; „გოდორ, რომელ-ა შთასთულებენ ნაყოფსა ვენაჴისასა“ **იპ. რომ.-კურთხ. ისაკ და იაკ. 98,10**. იხ. საგოდრებელი.

**გოვარ-ი** გვარი: „მრავალნი კაცთაგანნი... იქადიან გოვარსა და ტომობასა ქუეყანისა ნათესავთასა და იტყჳან: „მე იგი ვინმე ვარ და მისი შვილი ვარ“ **მ. სწ. 106,4**.

**გოვზაკ-ი** სურა, დოქი, თასი: „ქმნა... გოვზაკები, რომლითა შეწირის მით“ **გამოსლ. 87,16**; „აღიღე ჰოროლი ეგე და გოვზაკი სთუნლით მაგისა“ **I მფ. 26,11**.

**გოზა** შელესვა, ცხება: „ესე აშენებს კედელსა და ესენი გოზენ მას“ **ეზეკ. 13,10**; „ჰგოზა თიჴაჲ იგი ზედა თუალთა ბრმისა მის“ **ი. 9,6**. იხ, განგოზა, დაგოზილი, მგოზელი, მოგოზა, ნაგოზი, საგოზელი, შეგოზა.

**გოინ-ი** სენი სიყვითლისა: „იყოს ქუეყანასა ზედა... გოინი გინა მკალი“ **II ნშტ. 6,28**.

**გოლ-ი** თაფლი ფიჭით, თაფლის კვერი; ტკბილი: „მიუპყრეს მას... თაფლისა გოლი“ DE, **ლ. 24,42**; „გოლი თაფლისაჲ—სიტყუანი კეთილნი“ **იგ. სოლ. 16,24**, „დაუტკბნების ძილი მათი უფროჲს თაფლისა გოლისა“ **მ. სწ. 139,2**; „გოლი არს იგი უმეტჱს ყოვლისა ქუეყანისა“ **ეზეკ. 20,6**. იხ. გოლეული.

**გოლად-ი, გოლათ-ი** სვეტის თავი: „დასაფარველად ორთა მათ გოლადთა ქოთარეთთასა“ **II ნშტ. 4,13**; „და მათ ზედა გოლათნი“ **II ნშტ. 4,12**.

**გოლგოლება** «ჭჳვილი», ხვიხვინი, ჭიხვინი: „გამოჩნდეს გინებულებაჲ შენი, მრუშებაჲ და გოლგოლებაჲ შენი“ I,—„იხილოს გინებულება შენი და მრუშება შენი და ჭჳვილი შენი“ pb., **იერემ. 13,26**.

**გოლეულ-ი** თაფლი ფიჭისა: „უტკბილეს არიან იგინი უფროჲს თაფლისა მის გოლეულისა“ **ფს. 18,11**. იხ. გოლი.

**გოლიათ-ი** მხნე, გმირი, უძლეველი: „იგი იყო გოლიათ“ **ქ. ცხ. 150,10**; „იყო... კაცი ერთი გოლიათი“ **ქ. ცხ. 57,5**.

**გომიზ-ი, გუმიზ-ი** ფისი: „გომიზი ხეთაჲ და სძე მისვე მზისა და მისვე მიზეზისაგან გამოვლენ“ **ბ. კეს.-ექუს. დღ. 74,5**; „მიჩუენეს მე გუმიზი უდაბნოჲსაჲ“ **მრკ. 248r**.

**გომორ-ი** კოკა, «ღომორი»: „ათი გუერდი არს გომორ“ O,—„ათნი კოტჳლნი არიან ღომორ“ pb., **ეზეკ. 45,14**.

**გონება** ფიქრი, მიჩნევა, ზრახვა; «მოგონება»; გულის-ზრახვა: „რომელსა არა ჰგონებდეთ... მოვიდეს“ **ლ. 12,40**; „ვინ-იგი გგონიე მე ყოფად?“ **საქ. მოც. 13,25**; „ჰგონებდეს ცვალებად ჟამთა და შჯულსა“ O,—„მოიგონეს ცვალება ჟამთა და შჯულისა“ pb., **დან. 7,25**; „რასა ჰგონებ შენ?“ **მთ. 17,25**; „მე ესრეთ ვჰგონებ“ C, **ლ. 7,43**; „მე ესრე მგონიეს“ **ჰრომ. 8,19**; „აგონა, ვითარმედ ბრძენ არს“ **იგ. სოლ. 17,28**; „რასა ჰგონებთ უფლისა მიმართ“ **ნაუმ 1,9**; „გონებაჲ იგონებს საქმეთა დუხჭირთა“ **მ. სწ. 145,25**; „ენაჲ ზრახავს მას, რომელსა მოსცემს გული და გონებაჲ“ **მ. სწ. 176,13**; „ყური ისმენს გარეშეთა სიტყუათა და მისცემს ცნობასა გონებისასა“ **მ. სწ. 176,14**; „განანათლოს გონებაჲ შენი (წიგნის კითხვამან)“ **მ. სწ. 19,2**; „არა იჳსენებდი... და არცა იგონებდი სიმდიდრესა“ **მ. სწ. 109,15**; „არა ესრეთ იგონებს“ G,—„არა ესრეთ გულსა მოუჴდა“ O, **ეს. 10,7**.

**გონება** «გული», «გონიერება», აზრი, ზრახვა; ზნეჩვეულება; «გაგონება»: „შეიყუარო... ყოვლითა გონებითა შენითა“ **მთ. 22,37**; „გარდაიცვალეს გონებაჲ ერისაჲ“ M,—„განადგინეს გული ერისაჲ“ G, **ისუ ნ. 14,8**; „მოქცევად... ურჩნი გონებითა მართალთაჲთა“ DE,—„მოქცევად... ურჩნი გონიერებასა მართალთასა“ C, **ლ. 1,17**; „გონებითა შენითა ნუ სწყევ მეფესა“ **ეკლ. 10,20**; „დააბრმნა თუალნი გონებისა მისისანი“ **ფლკტ. 142,37**; „გარდაიქცა გონებაჲ მათი გულისხმის-ყოფისაგან“ O,—„გარდააქციეს გაგონება მათი გულისხმის-ყოფისაგან“ pb., **ეს. 59,15**; „ველურ იყო გონებაჲ მისი“ **მრთ. A, ანტ. დ. 291v**; „გონებასა თჳსსა აჰწონდა“ **მრთ. A, ანტ. დ. 20v**; „განმრავლდა გონებაჲ მისი“ **ზირ. 24,32**; „გულარძნილნი გონებითა განეყოფიან ღმრთისაგან“ pb.,—„დრკუთა გულის-ზრახვათა განაშორებიან ღმრთისაგან“ O, **სიბრძ. სოლ. 1,3**.

**გონებასა მოგება** გონს მოსვლა: „გონებასა თჳსსა მოეგო ანტონი“ **მრთ. A. ანტ. დ. 23r**; „ვითარცა გონებასა თჳსსა მოეგო“ **საქ. მოც. 12,11**.

**გონებიერ-ი** იგივე გონიერი (იხ.).

**გონებითა ნაკლულევან-ი** ჭკუანაკლული: „უმჯობეს არს გონებითა ნაკლულევანი“ **ზირ. 19,21**. იხ. გა(ნ)გონება, გონებიერი, გონებული, გონიერი, მოგონება, მოუგონებელი, მრავალგონება, საგონებელი, უგონო, შეგონება.

**გონებულ-ი** «გონიერი»: „შემთხუევასა პირისასა საცნაურ არნ გონებული“ O,—„შემთხუევითა პირისაჲთა იცნობების გონიერი“ pb., **ზირ. 19,26**. იხ. გონება.

**გონებულად** «გონიერი»: „მჴდომარჱ... გონებულად (გონიერი DE)“ C. **მრ. 5,15**.

**გონიერ-ი, გონებიერ-ი** «ბრძენი», «გონებული», ჭკუიანი, მცოდნე, «გულისხმის-მყოფელი»; «მეცნიერი»: „სარწმუნოჲ იგი მონაჲ და გონიერი (ბრძენი DE)“ C, **მთ. 24,45**; „გონიერ და გულისხმიერ გყო შენ“ **ფს. 31,8**; „ნეტარ არს, რომელი ცხოველ არს ცოლისა თანა გონიერისა“ **ზირ. 25,11**; „მეფჱ გონიერი—დაწყნარება ერისა“ O,—„მეფე ბრძენი—სიმტკიცე ერთა“ pb., **სიბრძ. სოლ. 6,25**; „შვილნი უგუნურნი არიან და არა გონიერნი“ O,—„ძენი უცნობონი არიან და არა გულისხმის-მყოფელნი“ **იერემ. 4,22**; „შვილი გონიერი მორჩილ არნ მამისა“ **იგ. სოლ. 13,1**; „დედაკაცი გონიერი გჳრგჳნი არს ქმრისა“ **იგ. სოლ. 12,4**; „მჴდომარჱ... გონიერი“ DE,—„მჴდომარჱ გონებულად“ C, **მრ. 5,15**; „შემთხუევითა პირისაჲთა იცნობების გონიერი“ pb.,—„შემთხუევასა პირისასა საცნაურ არს გონებული“ O, **ზირ. 19,26**; „კაცნი... მიწ-

თომილნი და გულისხმიერნი“ G,—„კაცნი... გონიერნი და მეცნიერნი“ pb., II შჯ. 1,13.

**გონიერად** ჭკუიანად, «გონებულად»: „გონიერად მიუგო“ DE,—„გონებულად მოუგო“ C, მრ. 12, 34; „გონიერად ყო“ ლ. 16,8; „ისმინე გონიერად“ მ. ცხ. 41v. იხ. გონიერება, უგონიერესი.

**გონიერება** «გონება», სიბრძნე, ჭკუა, აზრი; «ცნობა»: „რავდენთა უნდა გონიერებად“ მრთ. A, ანტ. დ. 22r; „მოქცევად... ურჩნი გონიერებასა მართალთასა“ C,—„მოქცევად... ურჩნი გონებითა მართალთაჲთა“ DE, ლ. 1,17; „გონიერებაჲ გერჩდეს შენ“ იგ. სოლ. 8,1; „გლახაკი იდიდოს გონიერებითა თჳსითა“ ზირ. 10,33; „მოსცა ღმერთმან გულისჴმის-ყოფაჲ და გონიერებაჲ ყოვლისა მწიგნობრობისა და სიბრძნისაჲ“ O,—„მოსცა მათ ღმერთმან გულისხმის-ყოფა და ცნობა ყოველსა შინა ღრამატიკოსობასა და სიბრძნესა“ pb., დან. 1,17; „მისცა ღმერთმან გონიერებაჲ და სიბრძნჱ ყოვლისა სახისაჲ“ ფლკტ. 143,17. იხ. გონიერი.

**გონიერ-ყოფა** «განბრძნობა»: „მოხუცებულნი, რაჲთა გონიერ-ყვნეს“ C,—„მოხუცებულთა მისთა განბრძნობად“ Ⴂ, ფს. 104,22; „გონიერ ყვნიან ყრმანი“ ფს. 18,8. იხ. გონება, გონ(ებ)იერ-ი.

**გონჯ-ი** კეთროვანი: „ესოდენ სატუხელად გაიჯადა თავი... რომელ... გონჯსა ჰგუანდა“ მ. ცხ. 384r. იხ. [განგონჯება], გონჯობა, სიგონჯე.

**გონჯობა** კეთროვნება: „არა სუა წყალი გონჯობისათჳს ალმვსებელისა... რაჲ ბიწი შეხუდების გონჯობისაგან ალმომავსებლისა“ მ. ცხ. 226v. იხ. გონჯი.

**გორა** ბორცვი: „აღჴდა გორასა ერთსა“ ქ. ცხ. 10,11.

**გორგალ-ი** «გუნდა»: „ქმნა იგი... გორგალად და შთაუგდო პირსა ვეშაპისასა“ O,—„შექმნა გუნდად და მისცა პირსა ვეშაპისასა“ pb., დან. 14,26.

**გორვა** «ტრბან-», ბრუნვა, ტრიალი; გვემა: „ფრიად გორვიდა“ DE,—„ფრიად ატრბანა“ C, მრ. 9,26; „ვითარცა გორავნ ურემი, სავსჱ ლერწმითა“ O, ამოს. 2,13; „გამტერიანდეს, გორვიდეს“ მ. ცხ. 195r. იხ. საგორელი.

**გორვება** გორება: „რომელი აგორვებდეს ლოდსა, თავსა ზედა თჳსსა აგორვებს“ იგ. სოლ. 26,27. იხ. აღგორვება, გარდაგორვება, მიგორვება, მოგორვება, შეგორვება, შთაგორება; შდრ. ნგორება.

**გოსპან-ი** კაბა ფოჩებიანი: „იხილვებოდა იგი (ეშმაკი), ვითარმცა წამოესხნეს გოსპანი და ყოველსა წმასნილსა ეკიდა თჳთოჲ აყიროჲ“ მ. ცხ. 398r.

**გოჯ-ი**: „აქუნდა ერთსა მას გოჯსა სასწორი ასოთხმეოცი ლიტრაჲ“ H—341,762.

**გოჯ-ი** ფეხი: „ვიდრემდე თქუენ ჰკელობდეთ ორთავე გოჯითა თქუენითა“ III მფ. 18,21.

**[გრაგნა]** იხ. განგრაგნვა, გრაგნილი, მგრაგნალი/მგრაგნელი, საგრაგნელი, შეგრაგნა, წარგრაგნა.

**გრაგნილ-ი** ხვეული: „მოუჴდა ქარი გრაგნილი, ღელვავრცელი და წარიტაცა ნავი იგი“ ნიკოლოზ. ცხ. (!)

**გრგენა** გაღიზიანება: „მოვალნ იგი დღითი-დღე საწოლსა მას ლომისასა და გრგენნ და აიძულებნ, რაჲთამცა განაძჳნა“ მ. ცხ. 106r; „ოდესმე უგრგენნ“ მრთ. A, ანტ. და 21v. იხ. მოგრგენა.

**გრგოლ-ი** რგოლი: „ბრძანა... მუჴლისა აღრევაჲ და გრგოლი რკინისაჲ უკუნ-ცუმად“ H—341; 478. „გრგოლითა განუჴურიტო ბაგე მისი“ იობ 40,21.

**გრგჳნვა** იხ. აგრგჳნება.

**გრემან-ი** ზღვისებრ ლურჯი: „გრემან თუალითა“ თეკლა 92,15. იხ. გრემლება, მოგრემანება.

**გრემლება** თვალის ღებვა: „იგრემლებდ თუალთა შენთა“ ეზეკ. 23,40. იხ. გრემანი, საგრემნელი.

**გრეხა** ხვევა: „მგრეხელი არს საბლისაჲ... გრეხს“ მ. ცხ. 453r. „კარავი იგი ჰქმნე ათ ეზოედად ზეზისაგან ძახილისა და იაკინთისა და ძოწეულისა და მეწამულისა **გრეხილისა**“ გამოსლ. 26,1. იხ. მგრეხელი, შეგრეხილი.

**გრიგალ-ი** ქარიშხალი: „გრიგალნი აღმაღლეველნი ღელვათა ზღჳსათანი“... მ. სწ. 124,3; „ვითარცა გრიგალი რაჲმე მოხუეულ არს საქმეთა ზედა ჩუენთა“ A—92,240.

**გრივ-ი** «სათუელი» (საწყაოთაგანია): „მეათედი გრივისაჲ“ G,—„მეათე სათუელისა“ pb., რიცხ. 15,3; „მეექუსე მისი სათუელი ოცდაათისაგან გრივისა ქრთილისა“ O, ეზეკ. 45,13; „შეჰრია ფქვილსა სამსა გრივსა“ მთ. 13,33; „გრივი ერთი სამინდოჲ“ I მფ. 1,24.

**გრიკ-ი** ერთგვარი ბუჩქი, Tamarix brya: „იყოს იგი ვითარცა გრიკი ველისაჲ უდაბნოსა შინა“ იერემ. 17,6.

**გრილ-ი** «ჩრდილი»; ცივი: „სასუმელ ერთ წყალი გრილი“ მთ. 10,42; „დაფარნა მთანი გრილმან (ჩრდილმან Ⴂ) მისმან და ბაბილოთა მისთა“ ფს. 79,11. იხ. აღგრილება, განგრილება, გრილობა, დაგრილება, მაგრილობელი, საგრილი, სიგრილე.

**გრილობა** დაჩრდილვა: „აჰა ღრუბელი აგრილობდა მათ“ ლ. 9,34; „აგრილობედ მას ხენი დიდ-დიდნი მორჩითურთ“ იობ 40,17; „რაჲთა აგრილობდეს თავსა ზედა იონაჲსსა“ O, იონა 4,6. იხ. გრილი; საგრილობელი.

**გრკალ-ი** რგოლი, რკალი: „ვითარცა გრკალი ქედი შენი“ ეს. 58,5; „ამოაცუა გრკალი ნიჩურსა მისსა“ იობ 40,21; „განგაცუ საყური და გრკალი ყურთა შენთა“ ეზეკ. 16,12.

**[გრკილ-ი]** იხ. დაგრკილული.

**[გრკჳნვა]** იხ. მგრკჳნველი.

**გრო** გუნდი: „იხილე მრავალი გროჲ ჯიპოსთაჲ“ ბ. კეს.-ექუს. დღ. 119,12.

**გროზ-ი** იხ. გრუზი.

**[გრუნვება]** იხ. [განგრუნვება].

**გრძელ-ი**: „მოიზიდვენ... ვითარცა საბლითა გრძელითა“ ეს. 5,18; „ფრთენი მისნი გრძელ არიან“ ფიზ. V, 2—3; „ბერი იყო გრძელი და შავი“ მ. ცხ. 214v.

**გრძელ-ი ჰასაკითა** ტანგრძელი, გრძლად გაშლილი: „ორბმან დიდმან... გრძელმან ჰასაკითა“ ეზეკ. 17,3. იხ. განგრძელება, გრძელჟამი, გრძელჟამეულობა, გრძელ-ყოფა, გრძიად, ზეშთა-გრძელი, თმაგრძელი, სიგრძე, სულგრძელი, ჰასაკგრძელი.

**გრძელჟამეულობა** «მყოვარჟამ-ყოფა», მრავალჟამი-

ერობა: „რაჲთა არა გრძელჟამეულობდენ“ G,— „რაჲთა არა მყოვარ ჟამ იყვნენ“ M, **II შჯ. 32,27.**

**გრძელ-საწუთო** «მყოვარ-ცხორებული»: „იხილოს თესლი გრძელ-საწუთო“ pb., — „იხილონ ნათესავი მყოვარ-ცხორებული“ O, **ეს. 53,10.** იხ. საწუთო.

**გრძელ-ყოფა** «განგრძობა», დაგრძელება: „გრძელყვიან ფესუები სამოსლისა მათისაჲ“ DE,—„განიგრძვიან ფესუები მათი“ C, **მთ. 23,5.** იხ. ყოფა.

**გრძიად** გრძლად: „იტყოდე შენ ესოდენ გრძიად“ O, **II მფ. 7,19.** იხ. გრძელი.

**გრძილ-ი** ღრძილი; მკლავები ჯვრისა: „გარნა გრძილნი კბილთანი მოსდნეს მრავლითა მით მარხვითა და ჰასაკისა სიბერითა“ **მრთ. A, ანტ. დ. 36;** „სამშჭუალი, რომლითა შეპყრობილ არს მართალსა ძელსა გრძილი იგი საშოვალ“ **პეტრე მოც. 47,4.**

**გრძილ-ი არდაბაგისა-ჲ** ჯებირის ქვა: „გრძილთა ზედა არდაბაგისა ქალაქისათა განხუალ“ O,—„გარე ქალაქისა ჯებირისა ხვალ“ pb., **ზირ 9,20.**

**გრძნება** მისნობა, კუდიანობა: „გრძნებდა და განაკჳრვებდა ნათესავსა მას სამარიტელთასა“ **საქ. მოც. 8,9;** „ჰგრძნებს და ჰმოგუნის მჴეცთა ველისათა“ **მამ. წამ. 394;** „შემგრძნიბე შენ მე“ Sin-11, 317r. „ყვეს გრძნეულთა მათ ეგჳპტისათა **გრძნებითა** მათითა ეგრევე“ O, **გამოსლ. 7,11;** „განახუნა კარნი ესე მანქანებითა გრძნებისაჲთა“ **თომა მოც. 16,16;** „ეგოდენ განძლიერდეს გრძნებანი მათნი, ვიდრემე მეცა მძლესვე“ **რიფს. 176,26;** „უძლურ იქმნიან გრძნებანი და ვერ შეეწინიან წამლობანი“ **მრთ. A, ანტ. დ. 31.** იხ. გრძნეული, გრძნეულება, მგრძნებელი, ნაგრძნები, საგრძნებელი, შეგრძნება.

**გრძნების-მოქმედ-ი** «ძჳრის-მოქმედი», მისანი: „მრავალთა გრძნების-მოქმედთა მოკრიბნეს წიგნები მათი და დასწუვიდეს“ Ⴂ,—„მრავალთა ძჳრის-მოქმედთა შეკრიბეს წიგნები და დაწუეს“ Ⴚ **საქ. მოც. 19,19.** იხ. მოქმედი.

**გრძნეულ-ი** «ეშმაკურობის მოქმედი» (საბა), მოგვი, მისანი, ჯადოქარი; «მრთუანავი»: „ნუ წარხუალთ უძლურებისათჳს კითხვად და კურნებად გრძნეულთა და მისანთა“ **მ. სწ. 47,18;** „ყვეს გრძნეულთა მათ ეგჳპტისათა გრძნებითა მათითა ეგრევე“ O, **გამოსლ. 7,11;** „სადა არიან გრძნეულთა იგი უცნებანი“ **მრთ. A. ანტ. დ. 31;** „ნუ ვინ იპოების შენ შორის... გრძნეული გრძნეულებითა“ pb.,—„არა იპოვოს შენ შორის... მრთუანავი რთუანვასა“ G, **II შჯ. 18,11.** იხ. გრძნება.

**გრძნეულება** ცთუნება, ჯადო: „გრძნეული არს ეგე და სარტყელსა შინა თჳსსა უც გრძნეულებაჲ“ **მ. ცხ. 180v;** „მოგუებაჲ და გრძნეულებაჲ არა ვიცი“ **მამ. წამ. 411.** იხ. გრძნეული.

**გრძნობა** «გულისჴმის-ყოფა», «მითხრობა» «გამოცხადება», «სწავება», «ცნობა», შეტყობა: „ვითარცა აგრძნა, ვითარმედ საბრძანებელისაგან ჰეროდესი არს“ C,— „გულისჴმა-ყო, რამეთუ ჴელმწიფებისაგან ჰეროდესისა არს“ DE, **ლ. 23,7;** „აგრძნა ესე იუათარ“ M,—„მიეთხრა იოათამს“ G, **მსჯ. 9,7;** „არა უნდა, რაჲთაჰცა აგრძნა ვინმე“ DE,—„არა ვისა უნდა გამოცხადებისს“ C, **მრ. 7,24;** „აგრძნა მტარვალისა მისგან“ C,—„ისწავა ასის-თავისა მისგან“ **მრ. 15,45;** „კაციმცა ნუ ვინ აგრძნობს სიტყუათა ამათ“ O,—„კაცი ნუ სცნობნ სიტყუათა ამათგანსა“ G, **იერემ. 38,25;** „ნუ აგრძნობნ მარცხენე შენი“ **მთ. 6,3;** „რაჲთა არავინ აგრძნეს ესე“ **მრ. 5,43;** „სძალი აგრძნობს სიძესა რეკასა კარისასა“ O, **ქება 5,2;** „ვაგრძნობ ცემასა ამას ვაზრთასა“ **ვარ. 809.**

**გრძნობა** ცნობა, შეტყობა: „გონება და გრძნობაჲ ესრჱთ განიყვნეს“ **გრ. ანძ.-შობ. 297,15.** იხ. მგრძნობელი.

**გრძლაბ-ი, გძლაბ-ი** ზღარბი, Erinaceus: „გრძლაბთა მართუჱ ისხნენ“ I, **ეს. 13,22;** „გრძლაბნი სართულთა მისთა დაადგრენ“ I, **სოფ. 2,14;** „ეკალი მისი ჰგავს ზღჳსა გრძლაბსა“ **ფიზ. XVII, 5;** „გძლაბნი დაემკჳდრნენ“ **ფიზ. XVI 3.**

**გრწყილ-ი** რწყილი, Pulex: „უკუანით ვისამე ხუალ... უკუანით გრწყილისა ერთისა“ pb., **I მფ. 24,15;** „სამოსელსა შენსა განიხილავ გრწყილთაგან“ **მ. სწ. 148,23.**

**გრჭო** «ლატანი წვლილი» (საბა), ჯოხი მხარზე გასადები: „ტევანი იგი ყურძნისაჲ, გრჭოჲთა მოღებული მჴრითა თჳსითა“ **იპ. რომ.-კურთხ. მოხ. 122,1.**

**გუადრაკ-ი, გუარდაკ-ი** საცეცხური; «ტაფაკი», სახარშავი ჭურჭელი: „გუარდაკები ვეცხლისაჲ ოცდაცხრა“ **I ეზრა, 2,13;** „აღმოაგო იგი გუარდაკთა“ O,—„შეწუა შერთული ტაფაკსა შინა“ pb., **II მფ. 13,9.**

**გუადრუც-ი** ყუთი; ყულაბა: „მპარავი იყო და გუადრუცი იგი აქუნდა მას“ DE, **ი. 12,6;** „ქმენით გუადრუცი და დადგით იგი ბჭეთა თანა სახლისა უფლისათა“ **II ნშტ. 24,8;** „დასხნა გუამნი მათნი რკინისა გუადრუცთა და უბრძანა მათი ზღუასა შთაბნევაჲ“ H—341,14; „დაჰვარდა ვისმე გუადრუცი, რომელსა შინა იდვა ათასი დრაჰკანი“ **მ. ცხ. 169r.**

**გუალ-** წასვლა; მოსვლა; ადგომა, რბენა: „გუალე, გარდავედ“ **გამოსლ. 19,24;** „გუალე და მოვიქცეთ ჩუენდა“ **I მფ. 9,5;** „გუალე, მივედ სახიდ შენდა“ O, **II მფ. 11,8;** „გუალე“ O, **I მფ. 20,36.** იხ. აღგუალ-, აღმოგუალ-, გამოგუალ-, განგუალ-, გარდაგუალ-, მიგუალ-, შეგუალ-, წარგუალ-, წარმოგუალ-.

**გუალვა** «უწჳმროება»: „ვითარცა ღრუბელი წჳმისაჲ ჟამსა გუალვისასა“ („...ჟამსა შინა უწჳმროებისასა“ pb.) O, **ზირ. 32,26;** „იყოფვიან... ესევითარი გუალვაჲ და ყენებაჲ წჳმისაჲ“ **პოვნა სტეფ. 661,17;** „წელსა მას გუალვისასა არა ეშინოდის“ I, **იერემ. 17,8.**

**გუამ-ი** «ჴორცი», «სხეული», «ტანი», «სული»; «ბუდე», ქარქაში; მუცელი; ორგანიზმი: „გამოითხოვა გუამი იესუჲსი“ DE,—„მოჰსთხოვნა ჴორცნი იესუჲსნი“ C, **მთ. 27,58;** „დაიბანოს წყლითა ყოველი გუამი მისი (სხეული მისი G)“ pb., **ლევიტ. 16,4;** „დაიბანოს ტანი (გუამი pb.) მისი წყლითა“ G, **რიცხ. 19,7;** „შევიდა ჯაჭუსა გუამი მისი“ Ⴚ,—„რკინასა განვლო სულმან მისმან“ Ⴂ, **ფს. 104, 18;** „გული ჩემი შეძრწუნდა გუამსა ჩემსა“ Ⴚ, **ფს. 108,22;** „იქმნა გუამი ესე ტაძარ და საყოფელ სულისა“ **გრ. ნოს.-კაც. აგებ. 212,2;** „გამოვიტაცო ჴელის-საპყრობელი ჩემი გუამისაგან (ბუდისაგან pb.) მისისა“ O, **ეზეკ. 21,8;** „რაჲთა არა ყოველსა გუამსა კრებულისასა განეზავოს მაკუდინებელი იგი სენი მისი“ **ი.-ე. 26,12.**

**გუამიერ-ი** ხორციელი: „რომელიმე არს მათგანი (არსთაგანი) გონებიერი და რომელიმე გუამიერი“ **გრ. ნოს.-კაც. აგებ. 55,28.**

**გუამოვან-ი** სხეულიანი: „უმცირეს (არს) გუამითა დიდთა მათ შორის გუამოვანთა“ **გრ. ნოს.-კაც. აგებ. 152,29.**

**გუარ-ი** «წესი», «ვითარცა», სახე: „დაიცევით მღდელობაჲ თქუენი ყოვლისაებრ გუარისა (წესისა pb.) საკურთხეველისაჲსა“ G, **რიცხ. 18,7;** „რომლითა გუარითა მოკუდა აარონ“ G,—„ვითარცა-იგი აჰრონ, ძმაჲ შენი“... M, **II შჯ. 32,50;** „დაესრულა ყოველი გუარი ხილისაჲ“ **მ. ცხ. 108r;** „სამ გუარად განყოფილ არს საქმე“ **მ. ცხ. 370r.**

**გუარდაკ-ი** იხ. გუადრაკი.

**გუარსამ-ი** სიგიჟე, სიცოფე; ჭკუაშეშლილობა: „სახელსდვიან სენსა მას გუარსამ“ **გრ. ნოს.-კაც. აგებ. 164,24.**

**გუასინება** შიმშილი: „შენ შეკითხვენ ესე გუასინებაჲ“ **მრთ. D, ი. ოქრ.-პეტრე და ელია 322.**

**გუბ-ი** თეფში, გობი; «მთხრებლი»: „აღავსო გუბი წყლითა და დადგა ქუე ვაკედ და მეყსა შინა გარდაიქცა იგი... მერმე განრისხნა მას ზედა, აღიღო იგი და შეახეთქა კლდესა და განტეხა იგი“ **მ. ცხ. 201r;** „შთააგდეს იგი გუბსა... და აღადგინეს მის ზედა ლუერფი დიდი ქჳშისაჲ“ M,—„შთააგდეს იგი მთხრებლსა და აღადგეს მას კონცხი ქვათაჲ“ G, **ისუ ნ. 8,29.** იხ. დაგუბება.

**გუგა** «თვალის ბაია» (საბა): „დაიცვა იგი ვითარცა გუგაჲ თუალისაჲ“ G, **II შჯ. 32,10;** „დამიცევ მე, უფალო, ვითარცა გუგაჲ თუალისაჲ“ **ფს. 16,8;** „ნუმცა დაბრმდებიან გუგანი თუალთა ჩუენთანი“ **რიფს. 164,24;** „წარუგდო გუგაჲ ერთი თუალისა მისისაჲ“ **ფლკტ. 133,18.**

**გუდა** «ვაშკარანი», პარკი: „ნუ მოიგებთ ოქროსა... ნუცა გუდაჲ გზასა“ C,—„ნუ მიიღებთ ოქროსა... ნუცა ვაშკარანსა გზასა ზედა“ DE, **მთ. 10,10;** „შთადვა იგი ორთა გუდათა“ O, **IV მფ. 5,23.**

**გუელ-ი** გველი, «დევი»: „გუელი ნუ მისცესა მას“ **მთ. 7,10;** „მიგეც თქუენ ჴელმწიფებაჲ დათრგუნვად გუელთა და ღრიაკალთა“ **ლ. 10,19;** „გუელმან აცთუნა ევა“ **II კორ. 11,3;** „იყავით თქუენ მეცნიერ ვითარცა გუელნი“ **ფიზ. XIV, 2;** „არცა გუელთა გესლიანთა კბილთა სძლეს“ pb.,—„არცა დევთა გესლოვანთანი ერეოდეს კბილნი“ O, **მიქ. 1,8.**

**გუელ-თევზ-ი** „ამათ შინა არიან მრავალნი განყოფანი, ვითარცა სახედ: გუელ-თევზი და ვეშაპნი“ **ბას. კეს.-ექუს. დღ. 97,25.**

**გუელისა ნაცემ-ი** «გუელისაგან მოწყლული», გველის ნაკბენი: „ვითარცა გუელისა ნაცემი განეზავოს“ O,—„ვითარცა გუელისაგან მოწყლული განირთხა“ pb., **იგ. სოლ. 23,32.**

**გუელის-მბრძოლ-ი** Ichneumon: „არა შჭამოთ...გუელის-მბრძოლი და მსგავსი მისი“ **ლევიტ. 11,22.** იხ. მბრძოლი.

**გუემა** «ტანჯვა», «წყლვა», «დაცემა», «შოლტითა ცემა», «წურთა»: „რომელნიმე გუემნეს“ C,—„რომელნიმე ტანჯნეს“ DE, **მრ. 12,5;** „იგუემა (იწყლა Ղ) ვითარცა თივაჲ“ **ფს. 101,5;** „გუემა ეგჳპტე“ Ꮯ,—„დასცა ეგჳპტე“ Ղ, **ფს. 135,10;** „გუემონ იგი“ M,—„წუართონ იგი“ G, **II შჯ. 22,18;** „იესუ გუემა და მისცა“ C,—„იესუს შოლტითა ჰსცა და მისცა“ **მთ. 27,26;** „ვგუემოთ იგი ენითა“ I, **იერემ. 18,18;** „მაშინ ვგუემნე იგინი მწარედ“ **ი. მოც. 73,12;** „ვგუემო იგი კუერთხითა კაცთაჲთა“ O, **II მფ. 7,14;** „მგუემეს მე ესოდენ, ვიდრე კნინღა და მოცა-ვკუედ“ **მ. ცხ. 348r.**

**გუემა** «გუემულობა», ცემა: „განკურნებულ არს გუემისა მისგან“ C,—„განიკურნა გუემულებისაგან“ **მრ. 5,29;** „ცემამან გუელისამან ყვის წყლულებაჲ, ხოლო გუემამან ენისამან შემუსრის ძუალები“ O, **ზირ. 28,21;** „მე გუემად განმზადებულ ვარ“ **ფს. 37,18;** „გუემათა და მხილებათა მოჰსციან სიბრძნე“ O, **იგ. სოლ. 29,14.**

**გუემა კუერთხითა** გაროზგვა: „სამგზის კუერთხითა ვიგუემე“ **II კორ. 11,25.**

**გუემა წყაროჲთა სისხლისაჲთა** «დაშტნობა»: „იყო წყაროჲთა სისხლისაჲთა გუემულ ათორმეტ წელ“ DE,—„იყო დაშტნობასა ზედა ათორმეტ წელ“ C, **მრ. 5,25.**

**გუემა ჭურთიითა/ჭჳრთიითა** ცემა: „ჰგუემთ ჭურთიითა (ჭჳრთიითა O) მოყუასსა მას მედად (მეტად O)“ I, **ეს. 58,4.** იხ. დაგუემა, მგუემელი, ნაგუემი, საგუემელი, უგუემელი. ღელვა-გუემული, ცისად-ცისად გუემული.

**გუემულება** «გუემა», ცემა: „განიკურნა გუემულებისაგან“ DE, — „განკურნებულ არს გუემისა მისგან“ C, **მრ. 5,29.**

**გუერდ-ი** «კოტჳლი», ქსესტი, საწყაო: „ათი გუერდი არს გომორ“ O,—„ათნი კოტჳლნი არიან ღომორ“ G, **ეზეკ. 45,14.**

**გუერდ-ი** გვერდი; მხარე, ფერდი: „უჩუენნა ჴელნი და გუერდნი“ **ი. 20,20;** „სცა გუერდსა პეტრესსა“ **საქ. მოც. 12,7;** „გუერდთაცა მათთა ძუალნი ჩანან შორით“ **ანდ.-ანატ. 213,21;** „დაისუა იგი გუერდით მისა“ Sin.—**11, 125v;** „უგუმირა გუერდსა მას უფლისასა“ **ლონგ. 188,13;** „გუერდნი ჩრდილოჲსანი, ქალაქი მეუფისა დიდისაჲ“ **ფს. 47,3;** „გუერდითა და მჴრითა აჴენებდით“ O, **ეზეკ. 34,21;** „დასწვე გუერდსა შენსა ზედა მარცხენესა“ O, **ეზეკ. 4,4.**

**გუერდით** ახლოს: „აღიშენა სენაკი გუერდით სენაკსა ბერისასა“ **მ. ცხ. 225r.** იხ. იგურდივ, მგუარდით, მგუარდლ.

**გუერდით კერძო** «იგურდივ»: „შთადევ ეგე გუერდით კერძო კიდობნისა მის“ M,—„შეკართ ესე იგურდივ კიდობნისა“ G, **II შჯ. 31,26;** „დაკლან იგი გუერდით კერძო საკურთხეველსა მას ბღუარით კერძო“ M, **ლევიტ. 1,11.**

**გუერდის-თხრა** «შეთხრა», თხრილი: „არა თუ გუერდის-თხრასა ვპოვენ“ O,—„არა შეთხრასა შინა ჰპოვენ იგინი“ G, **იერემ. 2,34.** იხ. თხრა.

**გუერდქცეულ-ი** დამრეცი, დაქანებული: „რაჲამს არნ იგი ადგილსა გუერდქცეულსა, მსწრაფლ შთაექანის იგი“ **ბას. კეს.-ექუს. დღ. 54,28.** იხ. ქცეულად (ქცევა).

**გუეს-ი** იხ. სიგუესე.

**გუეც-ი** მზაკვარი, ძაბუნი: „ყოვლად გუეც არს და ვერაგ პირუტყჳ იგი“ **ფიზ. XVIII, 2;** „იპოვნიან გუეცნი“ **ფიზ. XVI 26.**

**[გუვება]** იხ. მიგუვება, შეგუ(ვ)ება.

**გუთუფარ-ი** პირის ფარი: „მეფე ესე უკეთური გუთუფარ იყო და მით ჰბრძავს ეკლესიათა“ **რიფს. 163,31.** იხ. ფარი.

**გულ-ი** «გონება», «თავი თჳსი»; შუაგული: „განაღგინეს გული ერისაჲ“ G,—„გარდაცვალეს გონებაჲ ერისაჲ“ M, **ისუ ნ. 14,8;** „ცნა იესუ გულსა თჳსსა“ C, — „იესუ გულისჴმა-ყო თავით თჳსით“ DE, **მრ. 5,30;** „წერილი

გულად უწეს[ს] გონებასა, სადა-იგი მოგონებანი იშვებიან" Ath.-12,336v; „შეგიშალოს გონებაჲ გულისა შალვითა" **მ. სწ. 159,16**; „სიპოხესა მას და ძალსა საზრდელისასა ღჳძლი განჰყოფს სიმჴურვალითა სისხლისაჲთა და მიუძლუანებს გულად, მეუფისა მის ასოთაჲსა" **მ. სწ. 176,28**; „გულითა გულისჴმა-ყონ" **მთ. 13,15**; „იტყოდა იგი გულსა თჳსსა" O, **I მფ. 1,13**; „რავდენ არიან საუნჯენი გულთა შინა ზღჳსათა" **O, III ეზრა 4,7**; „რომელი-იგი შთაჴდა გულსა ქუეყანისასა" **ქ. იერ.-ალდგ. 164,30**. იხ. გულის-განწყობა, დიდგული, დიდგულება, ერთგული, ორგული, ორგულება/ორგულობა, უგულო.

**[გულარძნა]** იხ. გარდაგულარძნა.

**გულარძნილ-ი** მრუდე, მოხრილი, გადახრილი, მიხრილ-მოხრილი, ღვლარჭნილი, ცბიერი, «ქცეული», «გამოქუცნვილი», «ძნელოვანი»: „ვიდოდე... გულისწყრომითა გულარძნილითა (ქცეულითა G)" pb., **ლევიტ. 26,24**; „შეწიროს იგი, გულარძნილი იგი მსხუერპლი განატეხთაჲ" O,—„შეწიროს გამოქუცნვილი მსხუერპლი განატეხთაჲ" G, **ლევიტ. 6,21**; „იყოს გულარძნილი იგი მართლად" DE,—„იყვნენ ძნელოვანნი ადვილად" C, **ლ. 3,5**; „ნათესავო, ურწმუნოო და გულარძნილო" **მთ. 17,17**; „გულარძნილ არიან გზანი იგი მარცხენითნი" O, **იგ. სოლ. 4,27**; „ნათესავმან დრკუმან და გულარძნილმან" G, **II შჯ. 32,5**; „კაცი გულარძნილი გამოიტყჳნ ბოროტსა" O, **იგ. სოლ. 16,28**; „არარაჲ არს მათ შინა გულარძნილი და არცა ქცეული" **მ. სწ. 22,3**.

**გულარძნილად** «ქცეულად», მიმოქცევით: „ხჳდოდითლა ჩემდა მომართ გულარძნილად" pb., — „ხჳდოდით ქცეულად" G, **ლევიტ. 26,23**. შდრ. მრავალგულარძნილი.

**გულარძნილება/გულარძნილობა** ურჩობა, დაზარება: დაჩაგვრა: „რომელი გულარძნილებდეს სწავლად, შეიბორკილის ბოროტითა" O, **იგ. სოლ. 17,16**; „მოყუასსა ზედა გულარძნილობდეს" O, **მ. ცხ. 283v**.

**გულარძნილება** სიმრუდე, მზაკვრობა, «განდრეკილება»: „გექმნა შენ გულარძნილება უფროჲს დედათა სიძვაჲ შენი" O,—„იქმნა შენ შორის განდრეკილება უფროჲს დედათასა სიძვასა ზედა შენსა" G, **ეზეკ. 16,34**; „უხარის გულარძნილებასა ზედა ბოროტსა" O, **იგ. სოლ. 2,14**; „რომელი სავსე არს გულარძნილებითა" **ვარ. 822**.

**გულ-ი თჳს-ი** «თავი თჳსი»: „ცნა იესუ გულსა თჳსსა" C,—„იესუ გულისჴმა-ყო თავით თჳსით" DE, **მრ. 5,30**. იხ. გულ(ს)-გდება, გულგდებული, გულ(ვ)ება, გულთ(ა)-მეცნიერი, გულითად(ი), გულითადობა.

**გულისაებრ** «მსგავსად გულისა»: „მისცა მას... გულისაებრ მისისა საჴსარი განსაცხრომელი" G,—„მისცა მას... მსგავსად გულისა მისისა საჴსარი მაღალთა" M, **მსჯ. 1,15**.

**გულ(ს)-გდება** იძულება: „გულის-სიტყუანი გულისა ჩემისანი გულ(ს)-მიგდებდეს მე ფრიად" O, **III ეზრა 5,21**. იხ. გდება.

**გულგდებულ-ი** გაოგნებული, გულამოგდებული, შეძრწუნებული: „გულგდებულ იყო სული ჩემი ფრიად" **O, III ეზრა 1,3**; „აჰა ერთი მონათა მისთაგანი შევარდა გულგდებული და ჰრქუა" **ანდ.-ანატ. 206,32**; „ძწოლასა შინა არიან გულგდებულნი და ზარგანჴდილნი" **მ. სწ. 123,20**. იხ. გდებული.

**გულგდებულად** გულშემკრთალად: „სული იგი ჟამსა მას ექუნ გულგდებულად, ვითარცა მფრინველი შეპყრობილი მახითა" **მ. სწ. 225,26**. იხ. გდება.

**გულდებულ-ი** გულდანდობილი: „გულდებულ იქმნენით" **ვარ. 813**.

**გულდებულ-ყოფა** გამხნევება, «ნუგეშინის-ცემა»: „გულდებულ-იყვენით" **საქ. მოც. 27,25**; „გულდებულ-ვყავ იგი" O,—„ნუგეშინის-ვეც მას" **ეს. 57,18**.

**გულდებულად** იმედიანად. იხ. დება.

**გულება, გულვება** «ხილვა», «კრძალვა», «ჯერ-ჩინება», «ძიება», «გულს-დება», ნდომა, ხედვა, ზრახვა, აზრად ქონება, ძიება, ლოდება: „იგულეთ, რაჲ-ეგე გესმის" C,—„იხილეთ, რაჲ-ეგე გესმის" DE, **მრ. 4,24**; „იგულე თავი შენი" M,—„ეკრძალე თავსა შენსა" G, **II შჯ. 8,11**; „ვითარ-იგი მეგულვა ყოფად მათდა, გიყო თქუენ" G,—„ვითარ ჯერ-მიჩნდა მათდა ყოფად, იგი გიყონ თქუენ" pb., **რიცხ. 33,56**; „ეგულებოდა შეპყრობაჲ მისი" DE,—„ეძიებდეს მას შეპყრობად" C, **მრ. 12,12**; „რომელსა ეგულებოდა მიცემაჲ მისი" C,—„რომელსა გულს-ედვა მიცემაჲ მისი" **ი. 12,4**; „ეგულებოდა ზორვად" **საქ. მოც. 14,13**; „ეგულებოდა ცემად მისა ფერჴითა" **ფლკტ. 149,6**; „გარდამოიხილე და იგულე ყუედრებაჲ ჩუენი" O, **გოდ. იერემ. 5,1**; „ეგულვა მას ზედა მისლვად და მოკლვად დავითისა" O, **II მფ. 21,16**; „ეგულვა მოკლვაჲ მისი" O, **გამოსლ. 4,14**; „ეგულების ერსა მისლვად მუნ" **ი. მოც. 86,17**; „მეგულების სიკუდილი" **მ. ცხ. 47v**. იხ. განგულება, დაგულება, მგულებელი, უგულება.

**გულთ(ა)-მეცნიერ-ი** გულთა მხილველი: „ყოველთა გულთა-მეცნიერო" **საქ. მოც. 1,24**; „გულთ-მეცნიერი ღმერთი ეწამა მათ" **საქ. მოც. 15,8**; „ღმერთი გულთ-მეცნიერ არს" O, **I მფ. 16,7**. იხ. მეცნიერი.

**გულითად** «განკრძალულად», სანდოდ, ერთგულად: „რომლისათჳს გულითად (განკრძალულად Ꮭ) ვერრაჲ მაქუს, რაჲ მივწერო უფლისა ჩემისა" Ꮯ **საქ. მოც. 25,26**; „რომელმანცა თქუენთჳს გულითად იზრუნა" **ფილიპ. 2,20**. იხ. გული.

**გულითად-ი** ერთგული: „ვპოვე... კაცი გულითადი ჩემი" **საქ. მოც. 13,22**; „ესუა... მევობარი სარწმუნოჲ და გულითადი" **მ. ცხ. 383v**; „ვხედვიდეთ მას, ვითარცა გულითადსა მეგობარსა" **მ. სწ. 179,19**. იხ. გულითად.

**გულითადობა** ერთგულება: „თქუენისა სიყუარულისათჳს გულითადობასა გამოვიცდი" **II კორ. 8,8**. იხ. გულითადი.

**გულის-განწყობა** გულის მოსვლა, გაწყრომა, «განმწყრალება»; «განრისხება»: „გული განაწყო ეფრემ და განარისხა" O,—„განამწყრალა ეფრემ და განარისხა" pb., **ოვსე 12,14**; „გული განიწყეს ორთა მათ ძმათათჳს" C,—„განრისხნეს ორთა მათ ძმათათჳს" DE, **მთ. 20,24**; „არცა გული განუწყიეს და არცა განრისხნეს" **ფლკტ. 185,1**. იხ. განწყობა.

**გულის-განწყრომა** გულის მოსვლა, «განრისხება»: „ამისთჳს გული არა განუწყრა მეფესა“ O, I ეზრა 4,31; „არა გულიʼ განუწყრა, არცა განრისხნა“ ფლქტ· 144,33. იხ. განწყრომა.

**გულის-ზრახვა** ფიქრი, «გონება»: „ვიდრე იგი გულის-ზრახვად დგომილ იყო ჩუენებისა მისთჳს“ საქ. მოც. 10,19; „გულისჴმა-ყვნა იესუ გულის-ზრახვანი მათნი“ ლ. 5,22; „დრკუთა გულის-ზრახვათა განაშოვრიან ღმრთისაგან“ O, — „გულარძნილნი გონებითა განეყოფიან ღმრთისაგან“ pb., სიბრძ. სოლ. 1,3; „გულის-ზრახვანი შეაძრწუნებდეს მას“ O, დან. 4,16. იხ. ზრახვა.

**გულის-თქუმა** «გულის-მთქუმელობა», «თნევა», სურვილი, ნატვრა, «გულის-სიტყუა», «გულის-ჴმა»: „გულმან უთქუას მეუფესა სიკეთისა შენისაჲ“ Ⴂ,— „სთნდეს მეუფესა სიკეთე შენი“ Ⴀ, ფს. 44,12; „უკუეთუ გულმან გითქუას“ M,— „გულის-მთქუმელობდეს სული შენი“ G, II შჯ. 12,20; „გულის-თქუმით გულმან გითქუა წარსლვად სახიდ მამისა შენისა“ O, დაბ. 31,30; „გული უთქუმიდეს აგარაკთათჳს“ O, მიქ. 2,2; „მიახლებად ღმრთისა გული უთქუამს“ O, ეს. 58,2; „არა გული გითქუმიდეს ღჳნოსა“ მ. ცხ. 119v. „გულის-თქუმაჲ მამისა თქუენისაჲ გნებავს ყოფად“ DE, ი. 8,44; „გულის-თქუმათა შინა არს ყოველი უქმი“ O, იგ. სოლ. 13,4; „ისიძვა და იმრუშა და აღისრულა გულის-თქუმაჲ თჳსი“ მ. სწ. 27,22; „(ჰგიეს)... გულის-თქუმაჲ (გულის-ჴმაჲ Ⴀ) გულისა მისისაჲ“ Ⴁ,— „გულის-სიტყუანი გულისა მისისანი“ Ⴂ, ფს. 32,11. იხ. თქუმა.

**გულის-კლება** წუხილი: „ნუ გულსა გაკლს“ მ. ცხ. 123v. იხ. კლება.

**გულის-კლება** წყენა, წყრომა, წუხილი; ნანება: „აქუნდა მათ ურთიერთას გულის-კლებაჲ“ მ. ცხ. 384r; „არა აქუნდა საქმესა მას ზღვევაჲ სულისაჲ, არამედ გულის-კლებაჲ კაცობრივი“ მ. ცხ. 392v; „ყოვლადვე არა იყო დრტჳნვაჲ გინა გულის-კლებაჲ“ ი.-ე 36,26; „შეემთხჳა მას უმეტესიღა გულის-კლებაჲ“ მ. ცხ. 93r. იხ. კლება.

**გულის-კუნესა** ოხვრა: „ესე ლოცვაჲ ილოცა... გულის-კუნესითა“ მ. ცხ. 143v. იხ. კუნესა.

**გულის-მთქუმელ-ი** მსურველი, მოწადინე: „არა ვიყვნეთ გულის-მთქუმელ ბოროტისა“ I კორ. 10,6; „გულის-მთქუმელ ყოვლისა სიძვისა“ ლონგ. 189,26. იხ. მთქუმელი.

**გულის-მთქუმელობა** «გულის თქუმა»: „უკუეთუ გულის-მთქუმელობდეს სული შენი“ G,— „უკუეთუ გულმან გითქუას“ M, II შჯ. 12,20. იხ. მთქუმელობა.

**გულის-სათქუმელ-ი** სასურველი, საწადელი: „გულის-სათქუმელ არიან იგინი უფროჲს ოქროჲსა და ანთრაკისა პატიოსნისა მრავლისა“ ფს. 18,11; „ყოველი სახლი მისი აღივსოს გულის-სათქუმელითა“ O, ზირ. 1,21; „კაცი გულის-სათქუმელთაჲ ხარი შენ“ O, დან. 9,23; „პური გულის-სათქუმელი არა ვჭამე“ I, დან. 10,3. იხ. სათქუმელი.

**გულის-საკლებელ-ი** სანანებელი, საწყენი: „უკუეთუ კაცი საწყალ და გულის-საკლებელ არს, რაჟამს ექსორია იქმნის უცხოსა ქუეყანასა“ მ. სწ. 79,6. იხ. საკლებელი.

**გულის-სარეველ-ი** სარეველა მცენარეთაგანია; Melanthium, «სონიჯი»: „სთესის გულის-სარეველი და ძირაკი“ O,—„დასთესის მცირედ სონიჯი ანუ ძირაკი“ G, ეს. 28,25; „კუერთხითა გამოიყარების გულის-სარეველი“ O,—„კუერთხითა განიბერტყების სონიჯი“ G, ეს. 28,27. იხ. სარეველი.

**გულის-სიტყუა** «წადილი», სურვილი; ტუტუნი, «დასულება»: „გული ეტყოდა განძღებად“ DE,—„სწადინ აღვსებად“ C, ლ. 15,16; „გულის-სიტყჳთ გული მითქუმიდა პასქასა ამას ჭამად თქუენ თანა“ ლ. 22,15; „ყოველსავე იქმოდეთ თჳნიერ დრტჳნვისა და გულის-სიტყუათა“ ფლპ. 2,14.

**გულის-სიტყუა** «გულის-თქუმა», «გულის-ჴმა», «ზრუნვა», «დასრულება», ზრახვა, აზრი, ფიქრი: „იწყო გულის-სიტყუად და ურვად“ C,—„იწყო დასულებად და ურვად“ DE, მრ. 14,33; „გულის-სიტყუანი გულისა მისისანი“ Ⴂ, — „გულის-თქუმაჲ (გულის-ჴმაჲ Ⴀ) გულისა მისისაჲ თესლითი-თესლამდე“ Ⴁ, ფს. 32,11; „მიუტევე უფალსა გულის-სიტყუაჲ შენი“ Ⴀ,—„მიუტევე უფალსა ზრუნვაჲ შენი“ Ⴂ, ფს. 54,23; „გულის-სიტყუათა მათ მისთა განაშორიან ძილი“ O, ზირ. 42,9; „გულისაგან გამოვლენ გულის-სიტყუანი“ მთ. 15,19; „გულის-სიტყუათა დავარღუევთ“ II კორ. 10,5; „ამით გულის-სიტყჳთა აიძულებდა თავსა თჳსსა და ჰყოფდა“ მ. ცხ. 72v; „მალე არს ქარი, ხოლო გულის-სიტყუანი კაცისანი უმალეს მისა არიან“ მ. სწ. 309,5. იხ. სიტყუა.

**გულის-წყება** გულის-მოსვლა, გულის-მოყვანა: „ნუ გულს-იწყებთ გზასა ზედა“ O, დაბ. 45,24.

**გულის-წყება** გულის ამოსკვნა, წუხილი; „ხოლო შენდა წყმედა და ჩუენდა შეურაცხება და გულის-წყება“ ფლქტ· 136,23. იხ. წყება.

**გულის-წყრომა** გაჯავრება, «რისხვა»; გულის მოსვლა: „აღაგზნათ გულის-წყრომაჲ თქუენი ვითარცა ცეცხლი“ ბას. კეს.-ექუს. დღ. 109,3; „ლომსა თანა იშვა გულის-წყრომაჲ“ იქვე, 126,4; „აღივსო მეფე იგი გულის-წყრომითა დიდითა“ ბალ. 17,30; „იწყეს გულის-წყრომად იაკობისთჳს“ C,—„იწყეს რისხვად იაკობისა“ DE, მრ. 10,41. „გული უწყრებოდა და იტყოდეს“ C,—„ჰრისხვიდეს და იტყოდეს“ DE, მრ. 14,4. „გულის-წყრომასა დააწყნარებს გალობაჲ“ მ. ცხ. 183v; „აღივსნეს ყოველნი გულის-წყრომითა“ ლ. 4,28; „განრისხნა გულის-წყრომაჲ ჩემი“ O, ოვსე 8,5. იხ. წყრომა.

**გულისხმა, გულისჴმა** «გულისჴმის-ყოფა», «გულის-სიტყუა», «გულის-თქუმა», სიბრძნე, გონება: „შეყუარებად იგი... ყოვლითა გულისჴმითა“ (გულისჴმის-ყოფითა DE)“ C, მრ. 12,33; „გულისჴმაჲ გულისა მისისაჲ თესლითი-თესლამდე“ Ⴀ,—„გულის-თქუმაჲ (გულის სიტყუანი Ⴂ) გულისა მისისანი თესლითი-თესლამდე“ Ⴁ, ფს. 32,11; „არა აქუნდა მათ გულისხმაჲ“ ბარ. 3,28; „გარდაართხა ცაჲ გულისხმითა თჳსითა“ O,—„გულისხმის-ყოფისა მიერ თჳსითა გარდაართხა ცაჲ“ G, იერემ. 51,15; „გულისხმითა თჳსითა გარდაართხა ცაჲ“ O,—„ცნობისა მიერ თჳსისა გარდაართხა ცაჲ“ G, იერემ. 10,12. იხ. ხ(უ)მა.

**გულისხმიერ-ი, გულისხუმიერ-ი, გულისჴმიერ-ი** «მეცნიერი», გონიერი, ჭკუიანი: „გონიერ და გულისხმიერ გყო შენ გზასა მას, რომელსაცა ხჳდოდი შენ“ ფს. 31,8;

„გულისხუმიერ იყო ყოველთა შინა“ G, **ისუ ნ. 1,7;** „გულისჴმიერი“ G,—„მეცნიერი“ pb., **II ში. 1,13.** იხ. გული.

**გულისხმის-/გულისჴმის-მყოფელ-ი** ბრძენი, «გონიერი», ჭკუიანი: „იყოს თუ ვინმე გულისჴმის-მყოფელ ანუ გამომეძიებელ ღმრთისა“ **ფს. 52,3;** „პირი კაცისა გულისხმის-მყოფელისაჲ ბრძენ“ O, **იგ. სოლ. 17,24;** „გულისჴმის-მყოფელნი ყოველსა სიბრძნესა, რომელთა იცოდიან მეცნიერებაჲ“ I, **დან. 1,4;** „აწ ისმინე გულისჴმის-მყოფელებრ“ **ათ. მრთ. 48r;** „ძენი უცნობონი არიან და არა გულისხმის-მყოფელნი“ pb.,—„შვილნი უგუნურნი არიან და არა გონიერნი“ O, **იერემ. 4,22.** იხ. მყოფელი.

**გულისხმის-საყოფელ-ი** «საგრძნობელი»: „გულისხმის-საყოფელნი გულისა ჩემისანი კუნესის“ O,—„საგრძნობელნი ჩემისა შეირყევიან გულისანი“ pb., **იერემ. 4,19.** იხ. საყოფელი.

**გულისხმის-ყოფა, გულისჴმის-ყოფა** «ცნობა», «მოგონება», შეტყობა, «უწყება», «გრძნობა», შეგნება, ცოდნა, განბრძნობა, «დადება (გულსა)», «მოხედვა», «მწევნელ ყოფა»: „არღა გულისჴმა-გიყოფიეს“ C,—„არა გიცნობიეს“ DE, **მრ. 7,18;** „გულისჴმა-ყვეს, ვითარმედ ხილვაჲ იხილა“ C,—„ცნეს, რამეთუ ჩუენებაჲ რაჲმე იხილა“ DE, **ლ. 1,22;** „რომელი აღმოიკითხვიდეს, გულისჴმა-ჰყოფდინ (ჰსცნობდინ DE)“ C, **მრ. 13,14;** „გულისხმა-ყვეს სიტყუაჲ იგი“ DE,—„მოეგონა სიტყჳსა მის“ C, **ლ. 2,17;** „გულისჴმა-ყავ დღეს“ G,—„უწყოდი შენ“ M, **II შჯ. 9,3;** „გულისჴმა-ყო, რამეთუ ჴელმწიფებისაგან ჰეროდესისა არს“ DE,—„ვითარცა აგრძნა, ვითარმედ საბრძანებელისაგან ჰეროდესი არს“ C, **ლ. 23,7;** „არავინ იყო, რომელმანმცა გულისხმა-ყო მისთჳს“ pb.,—„არა იყო მწევნელი მისი“ G, **მსჯ. 3,26;** „გულისჴმა-ყვეს მრავალთა“ DE,—„იცნნეს იგი მრავალთა“ C, **მრ. 6,33;** „არა გულისხმა-ყვნეს მათ საქმენი ღმრთისანი“ Ꞇ, **ფს. 27,5;** „რომელმან გულისხმამიყო მე“ **ფს. 15,7;** „უგუნურმან არა გულისჴმა-ყვის ესე“ **ფს. 91,7;** „ვითარ გულისჴმა-ყო“ **მთ. 12,15;** „დაფარულნი მისნი გულისხმა-ყვნეს“ O, **ზირ. 39,10;** „მიეც გონებაჲ შენი და გულისჴმა-ყავ, რომელსა იკითხვიდე“ **მ. სწ. 73,3;** „გულისჴმა-ჰყოფდა გულსა თჳსსა“ C,—„დაედვა გულსა თჳსსა“ DE, **ლ. 2,19;** „გულისხმაყვენით გულითა თქუენითა ყოველნი ესე სიტყუანი“ M,—„მოხედეთ გულითა თქუენითა ყოველთა ამათ სიტყუათა მიმართ“ G, **II შჯ. 32,46.**

**გულისხმის-ყოფა, გულისჴმის-ყოფა** «სიბრძნე», «მეცნიერება», «გულისჴმა», გონიერება: „განუკჳრდებოდა მათ ყოველთა, რომელთა ესმოდა გულისჴმის-ყოფაჲ“ DE,—„დაუკჳრდებოდა ყოველთა, რომელთა ესმოდა სიბრძნე“ C, **ლ. 2,47;** „ესე არს სიბრძნე თქუენი და გულისჴმის-ყოფაჲ“ G,—„ესე არს სიბრძნე და მეცნიერება თქუენდა“ M, **II შჯ. 4,6;** „შეყუარებაჲ იგი... ყოვლითა გულისჴმის-ყოფითა (გულისჴმითა C)“ DE **მრ. 12,33;** „იობ არა გულისჴმის-ყოფით იტყოდა“ M, **იობ 34,35;** „ნუ იყოფვით ვითარცა ცხენი და ჯორი, რომელთა თანა არა არს გულისხმის-ყოფაჲ“ **ფს. 31,9;** „არიან ყოველნი უკეთურ და არა იციან გულისჴმის-ყოფაჲ“ O, **ეს. 56,11.**

**გულისხმის-ყოფასა მიწევნა, გულისჴმის-ყოფასა მიწევნა** გონს მოსვლა: „აწღა გულისჴმის-ყოფასა მივიწიე“ **ანდ.-ანატ. 199,23.** იხ. ყოფა.

**გულისჴმა** იხ. გულისხმა.

**გულისჴმიერ-ი** იხ. გულისხმიერი.

**გულისჴმის-მყოფელ-ი** იხ. გულისხმის-მყოფელი.

**გულისჴმის-საყოფელ-ი** იხ. გულისხმის-საყოფელი.

**გულისჴმის-ყოფა** იხ. გულისხმის-ყოფა.

**გულიწრება**: „მოველოდე ღმერთსა... გულიწრებისაგან ნიავქარისა“ **ფს. 54,9.** იხ. იწრება.

**გულკლებულ-ი** გულნაწყენი: „ვცანთ მანდა ყოფაჲ თქუენი და ფრიად გულკლებულ ვართ“ **ი.-ე. 25,22.** იხ. კლებული (კლება).

**გულმანკიერ-ი** ცბიერი, მზაკვარი: „მოყუასსა შენსა ზედა გულმანკიერ ხარ და ძჳრსა იჴსენებ“ **მ. სწ. 27,29.** იხ. მანკიერი.

**გულმახჳლ-ი** «ნანარი»: „ყრმა ვიყავ გულმახჳლ და სულით შევიმთხჳ სახიერი“ pb.,—„ყრმაჲ ვიყავ ნანარი და სული მხუედა კეთილი“ O, **სიბრძ. სოლ. 8,19.** იხ. მახჳლი.

**გულმედგარ-ი** მშიშარა: „გულმედგარ ხართ“ **მთ. 8,26.** იხ. მედგარი.

**გულმოწყე** მრისხანე, მკაცრი: „ისმინეთ, ჵ გულმოწყენო, რომელნი იქმთ ბოროტსა“ **ბას. კეს.-ექუს. დღ. 108,31.** იხ. [მოწყე].

**გულმოწყე-ქმნა** «განრისხება»: „გულმოწყე იქმნა მოსე ელიაზარს ზედა“ G,—„განურისხნა მოსე ელიაზარს“ O, **ლევიტ. 10,16.** იხ. ქმნა.

**გულმწყრალ-ი** განრისხებული, «მრისხანე», «კადნიერი», გულმოსული: „გულის-წყრომამან გულმწყრალისამან აღადგინის ლალვაჲ“ O, **ზირ. 28,10;** „კაცი გულმწყრალი არა შუენიერ არს“ O, **იგ. სოლ. 11,25;** „ძლიერნი გულმწყრალ არიან, ღჳნოსა ნუ სუმედ“ O,—„ძლიერნი მრისხანე არიან, ღჳნოსა რაჲთა არა სუმიდენ“ pb., **იგ. სოლ. 31,4;** „მეფჱ გულმწყრალი შევარდეს ბოროტსა“ O,—„მეფე კადნიერი შთავარდეს ძჳრსა შინა“ pb., **იგ. სოლ. 13,17;** „იგი მარადის გულმწყრალ არნ საქმესა ზედა კნინსაცა და დიდსაცა“ **მ. სწ. 239,16.**

**გულმწყრალ-ქმნა** «განრისხება»: „აარონს ზედაცა გულმწყრალ იქმნა ფრიად“ G,—„აჰრონის ზედაცა განრისხნა უფალი ფრიად“ M, **II შჯ. 9,20.** იხ. მწყრალი.

**გულმწყრალობა** გულფიცხელობა, მრისხანება: „ცხოველნი იგი ჴორცის-მჭამელნი საკრძალავ არიან გულმწყრალობისა მათისათჳს“ **გრ. ნოს.-კაც. აგებ. 186,4.** იხ. მწყრალობა.

**გულპებულ-ი**: „იყო შენ გულპებულ ხილვითა მით თუალთა შენთაჲთა“ M, **II შჯ. 28,34.** იხ. პებული (პება).

**გულპყრობა** დაიმედება, იმედი: „გან-სადა-ვირთხ ობოლსა ზედა ჴელი ჩემი გულპყრობით“ O, **იობ 31,21.** იხ. პყრობა.

**გულპყრობილ-ი** «მტკიცე», მხნე: „გულპყრობილ იყვენით“ DE,—„მტკიცე იყვენით“ C, **მრ. 6,50.**

**გულპყრობილ ქმნა/ყოფა** გაკადნიერება; გამხნევება; იმედის ქონა: „ამისთჳს გულპყრობილ იქმნა გული ძეთა კაცთაჲ მას შინა საქმედ ბოროტისა“ O, **ეკლ. 8,11;**

„გულპყრობილ იყავ, გიორგი!“ **გიორგ. 362r**; „ნუ გულპყრობილ იქმნები ფრიად და ნუცა სასოწარკუეთილ იქმნები ფრიად“ **ბალ. 162,27.** იხ. პყრობილი (პყრობა).

**გულსა დადება** სწრაფვა, ცდა: „გულსა დაიდევით და მოჰკადით ყოველი ხარკი მათი და ზუერი“ O, **II ეზრა 4,22.** იხ. დადება.

**გულსა დება** იხ. გულს-დება.

**გულსავსე** დაიმედებული, მოიმედე: „გულსავსე ვარ შენდამი“ **მ. ცხ. 279r.** იხ. სავსე.

**გულსავსება** «გულქველება», სისავსე, სიუხვე: „სახარებაჲ ესე არა იყო თქუენდა მიმართ სიტყჳთ ხოლო, არამედ... გულსავსებითა მრავლითა (გულქველებითა მრავლითა Q)“ **I თეს. 1,5**; „თანა-შეტყუებულნი სიყუარულით ყოვლისა მიმართ სიმდიდრისა, გულსავსებისა **კოლ. 2,2.** იხ. სავსება.

**გულსავსე-ყოფა** დაჯერება: „კაცად-კაცადი თჳსითა გონებითა გულსავსე იყავნ“ **ჰრომ. 14,5**; „ინება გულსავსე-ყოფად მისა“ **მ. ცხ. 232r**; „მან გულსავსე ყოს იგი“ **მ. ცხ. 29r**; „ამას არა ეჭუეულ ვარ, არამედ გულსავსე ვარ“ **A—92,386.** იხ. ყოფა.

**გულსა მოჴდომა** განზრახვა, ფიქრი, «გონება»: „არა ესრეთ გულსა მოუჴდა“ O,—„არა ესრეთ იგონებს“ G, **ეს. 10,7**; „არა გულსა მოიჴადეა, რამეთუ ჩუენცა კაცნი ვართ“ **ანდ.-ანატ. 195,11.** იხ. მოჴდომა.

**გულსა შთაგდება** მოხიბლვა: „გულსა შთაუგდის მან“ **მრთ. A. კ. იერ.-სინან. 64.** იხ. შთაგდება.

**გულს-დგინება** გულმოდგინება, სწრაფვა, მიდევნება: „განმარტებულითა გულითა გულს-ვიდგინე მე ესე ყოველი“ **M, I ნშტ. 29,17**; „გულს-იდგინეს დამდაბლებაჲ ჩემი“ **ფს. 16,11**; „რომელსა უყუარდეს შვილი თჳსი, გულს-იდგინოს გუემაჲ მისი“ **ზირ. O, 30,1**; „საუკუნოჲსა მის მიმართ ხოლო გულს-იდგინე“ **ანდ. ანატ. 203,14.** იხ. დგინება.

**გულს-დგმა** «მტერება»: „ჰეროდიას გულს-ედგა მისი და უნდა მოკლვაჲ მისი“ DE,—„ჰეროდე ჰემტერა მას და უნდა მოკლვაჲ მისი“ **C, მრ. 6,19.** იხ. დგმა.

**გულს-დება, გულსა დება** «გულება», «ზრუნვისა დება», ფიქრი; ნდომა: „რომელსა გულს-ედვა მიცემაჲ მისი“ DE,—„რომელსა ეგულებოდა მიცემაჲ მისი“ **C, ი. 12,4**; „არა თუ გლახაკთაჲ რაჲ გულს-ედვა მას“ C,—„არა თუ გლახაკთაჲ რაჲმე ზრუნვაჲ ედვა მას“ **DE, ი. 12,6**; „გულს-ედვა ბოროტი მისთჳს“ **ნრს. 77,4**; „ესრე ედვა გულსა“ T,—„ესრეთ ეგულებოდა“ **საქ. მოც. 12,4.** იხ. დება.

**გულს-მოდგინე** მოსწრაფე, გულმხურვალე, მოწადინე, მხნე: „სული გულს-მოდგინე არს“ **მთ. 26,41**; „რაჲთა ვემსგავსო გულს-მოდგინესა მას და მოშიშსა მონასა“ **თომა 18,39**; „რომელი მოსწრაფე და გულს-მოდგინე არნ“ **ოქრ.-მარხ. და იონ. 103,6.**

**გულს-მოდგინება** «ნეფსითობა», სწრაფა, გულდადება, ნდომა: „გამოცხადნა გამოცხადებაჲ ისრაჱლსა შორის გულს-მოდგინებითა (ნეფსითობითა G) ერისაჲთა“ **O, მსჯ. 5,2**; „ჰლოცვიდა ყოველთა გულს-მოდგინებითა გულისაჲთა“ **საქ. მოც. 11,23**; „დიდითა გულს-მოდგინებითა მნებავს სიკუდილი მათ თანა“ **ანდ.-ანატ. 201,1.** იხ. მოდგინება.

**გულს-მოდგინედ** მოსწრაფებით, ზრუნვით; ბეჯითად, «გულს-მოდგინებით»: „გულს-მოდგინედ ეძიებდა“ **კ. იერ.- გამოჩ. ჯუარ. 237,20**; „გულს-მოდგინედ სწავლის“ pb., **იგ. სოლ. 13,24**; „ეძიებდეს გულს-მოდგინედ“ **ლ. 15,8**; „რომელთა შეიწყნარეს სიტყუანი იგი ყოვლითურთ გულს-მოდგინედ“ T,—„რომელთაცა შეიწყნარეს სიტყუაჲ იგი ყოვლითა გულს-მოდგინებითა“ **Ꞁ, საქ. მოც. 17,11**; „მიისწრაფდა გულს-მოდგინედ სიხარულით ქორწილისა მის (აღსრულებად)“ **რიფს. 163,21.** იხ. მოდგინე.

**გულსნეულ-ი** გულით ავადმყოფი, სუსტი: „გულსნეული იგი შეურაცხ იქმნეს“ **O, იგ. სოლ. 12,8**; „ნუ ხარ... გულსნეულ და დაშთომილ საქმითა შენითა“ **O, ზირ. 4,34.** იხ. სნეული.

**გულტკივნეულ-ი** გულნატკენი, გაჯავრებული; მონანული: „იყო ვინმე ბერი გულტკივნეული“ **მ. ცხ. 21[illegible]r**; „გულტკივნეულ ვარ ძნელად, ორნი შვილნი.., დღეს დამიმარხვან“ **მ. ცხ. 185r**; „რაჲთა იქმნეს გულტკივნეულ“ **მ. ცხ. 100r.** იხ. ტკივნეული.

**გულფიცხელ-ი** გულქვა, უწყალო, ჯიუტი: „ვიდრემდის გულფიცხელ ხართ“ **ფს. 4,3**; „გულფიცხელი იგი ვერ მიემთხჳოს კეთილსა“ **O, იგ. სოლ. 17,19**; „მეგობრისა თანა გულფიცხელისა ნუ განისუენებ“ pb.,—„მეგობარ მრისხანსა ნუ თანა-ექცევი“ **O, იგ. სოლ. 22,24**; „ყოველი სახლი ისრაჱლისაჲ მაცილობელი არს და გულფიცხელი“ **O, ეზეკ. 3,7**; „ნუუკუე გულფიცხელ არს იგი და არა ჰნებავს მოდრეკად ქედი“ **მ. სწ. 256,11.** იხ. ფიცხელი.

**გულფიცხ(ე)ლობა** «სიფიცხლე გულთა», გულქვაობა, უწყალოება; სისასტიკე: „მოსე გულფიცხელობისა თქუენისათჳს გიბრძანა განტევებაჲ ცოლთა თქუენთაჲ“ **მთ. 19,8**; „წინა-დაიცჳთეთ გულფიცხელობაჲ თქუენი“ G,—„განიშორეთ სიფიცხლე ეგე გულთა თქუენთაჲ“ **M, II შჯ. 10,16**; „შემუსრნა გულფიცხლობითა მათითა“ **O, ზირ. 16,11**; „ნუ ემსგავსები ჵ კაცო, გულფიცხელობასა რომლისამე მფრინველისასა, რომელთა-იგი რაჟამს იხილნიან მართუენი იგი მათნი მფრინვ ლედ, ჰკორტნიდიან მათ და აჭენებდიან იგი ფრთითა მათითა, ვიდრემდის გარდაასხნიან იგინი ბუდისაგან და არღარა იღუწიედ მათთჳს“ **ბ. კეს.-ექუს. დღ. 117,4.** იხ. ფიცხელობა.

**გულქველება** «გულსავსება»: „სახარებაჲ ესე არა იყო თქუენდა მიმართ სიტყჳთ ხოლო, არამედ... გულქველებითა მრავლითა (გულსავსებითა მრავლითა)“ **Q, I თეს. 1,5.**

**გულ-ღჳძლ-ი**: „ნაწლევი და გულ-ღჳძლი ფირტჳთურთ განკრბა განსავალსა მისსა“ **S—1141,509.** იხ. ღჳძლი.

**გულჩჩჳლ-ი** გულჩვილი: „ვიქმნეთ ჩუენ მოწყალე, სახიერ და გულჩჩჳლ ყოველთა ზედა მწუხარეთა და ჭირვეულთა“ **მ. სწ. 54,22.** იხ. ჩჩჳლი.

**გულძჳრ-ი** ბოროტი, ცუდი, ავი: „გულძჳრ რაჲმე იყოს შენთჳს“ **მთ. 5,28.** იხ. ძჳრი.

[**გულძჳრება**] იხ. მოგულძჳრება.

**გულძჳრობა** ბოროტება, სიავე: „რომელსა მტერი ესუას და გულძჳრობაჲ ეპყრას გულსა შინა თჳსსა“ **მ. სწ 27,19.** იხ. ძჳრება/ძჳრობა; შდრ. გულძჳრი.

**გულწრფელება** გულმართლობა: „არა ჰმსახურებდ შენ უფალსა ღმერთსა შენსა სიხარულით და გულწრფელებით“ M, **II შჯ. 28,47.**

**გულწყებულ-ი** შეწუხებული, მწუხარე: „გულწყებულ იყო ნერონ ფრიად“ **პეტრე მოც. 48,25.** იხ. წყებული (წყება).

**გუმერა, გმერა, გურემა** «ჭენება», კვრა, ცემა: „ლახურითა უგუმირა (უგმირა C) გუერდსა მისსა“ **ი. 19,34;** „მიგუმირა მე კუერთხითა მით სამგზის“ **პოვნ. ხტეფ. 658,19;** „უკუეთუ მტერობით უგუმიროს (უჭენოს pb.) მას“ G, **რიცხ. 35,20;** „უგუმირა გუერდსა მისსა“ O, **II მფ. 3,27;** „შეიპყრა იგი გურემამან, და ტკივილისა მისგან განირთხა თავი თჳსი პირაღმართ“ **მ. ცხ. 233r.**

**გუმერილ-ი** მოწყლული, დაჭრილი: „დაეცნენ... გუმერილნი გარეშე“ I, **იერემ. 51,4.** იხ. განგუმერა, განგურემა, დაგუმერა, საგუმერელი.

**გუმიზ-ი** იხ. გომიზი.

**გუნ-ი** იხ. გჳნი.

**გუნდ-ი** «ერი», «მმთავრობი», «მთავარი», «მწყობრი», დასი, ბანაკი, კრებული: „იუდა წარიყვანა მის თანა გუნდი ერთი“ C,—„იუდა წარიყვანა ერი“ DE, **ი. 18,3;** „გუნდი მისი მოიწინეს“ O,—„მმთავრობთა მისთანათა მიიმართეს“ G, **მსჯ. 9,44;** „რომელი მოვალს ვითარცა გუნდი ბანაკთაჲ“ O,—„მომავალი ვითარცა მწყობრი ბანაკთაჲ“ pb., **ქება 6, 12;** „განყო სამასი იგი კაცი სამად გუნდად“ M,—„განყვნა სამასნი მამაკაცნი სამ მთავრებად“ G, **მსჯ. 7,16;** „იყო სპასალარი გუნდსა ზედა ერთსა ბანაკისასა“ **გ́ი, 22;** „ივლტინ ყოველივე იგი გუნდი ვარსკულავთაჲ“ **ს. გაბ.-მოციქ. 91,22;** „გამოჩნდეს გუნდნი ანგელოზთანი“ **ფლკტ. 159,3;** განყო ერი იგი სამად გუნდად“ I, **I მფ. 11,11;** „გუნდნი ანგელოზთანი და კრებული ძალთა ზეცათა შინა... თაყუანისსცემენ“ **მ. ხწ. 106,27.** იხ. თანაგუნდი.

**გუნდრუკ-ი** საკმეველი, thus: „მოართუეს მას ძღუენი: ოქროჲ, გუნდრუკი და მური“ **მთ. 2,11;** „გუნდრუკსა შესწირვიდენ შენდა“ I, **ეს. 60,6.**

**[გურა]** იხ. აღმოგურა, გამოგურა, მიგურა, მოგურა, წარგურა.

**გურდემლ-ი** გრდემლი: „ჰგიეს იგი ვითარცა გურდემლი განუჭედელი“ O, **იობ 41,15;** „უბრძანა მიღებად გურდემლი მჭედელთაჲ საპყრობილესა მას“ **ანდ.-ანატ. 224,14.**

**გურემა** იხ. გუმერა.

**გურინვა** იხ. მგურინავი.

**გურიობა** «დაძურომა», «შუება»; მოვლა, მოტარება: „ჟამ რავდენმე გარე გურიობნ“ O,—„ჟამსა რომელსამე გარე დაძურებინ“ pb., **იგ. სოლ. 7,12;** „მოიღე ქნარი, გურიობდ ქალაქი მეძავი“ O,—„მიიღე ქნარი, იშუებდ ქალაქი მეძავი“ G, **ეს. 23,16;** „აგურიობნა იგინი უდაბნოს ზედა ორმეოც წელ“ G, **რიცხ. 32,13.**

**გურიობა** აშლა, მიმოდევნება: „გურიობამან გულის-თქუმისამან ცვალის გონებაჲ უმანკოთაჲ“ M, **სიბრძ. სოლ. 4,12.**

**გურიტი**: turtur: „მიცემად შესაწირავი... ორნი გურიტნი ანუ ორნი მართუენი ტრედისანი“ **ლ. 2,24;** „ჴმაჲ გურიტისაჲ ისმა ქუეყანასა ჩუენსა“ O, **ქებ. 2,12;** „გურიტმან და მერცხალმან და მჳურინავმან და ველისა სირთა დაისწავლნეს ჟამნი მოსლვისა მათისანი“ I, **იერემ. 8,7.**

**გურკა** კურკა; კურკლი: „ჭამდა ბერი დღითი-დღე გურკასა ბაიაჲსასა ათორმეტსა“ **მ. ცხ. 199r;** „პოვა ბერმან გურკაჲ აქლემისაჲ“ **მ. ცხ. 383r.**

**გურკნვა** მოხვევა, მოფერება, ჩახუტება: „არა რეცა გუშინ გიგურკნევდი შენ მკართა ჩემთა ზედა?“ **ფლკტ. 142,16.**

**გუს-** იხ. შეგუს-.

**გუშაგ-ი** მზვერავი, თვალყურის მადევნებელი: „გუშაგნი წარავლინნა დავით ხილვად, თუ ჭეშმარიტად მოსრულ არს-ძი“ O, **I მფ. 26,4.**

**გუშინ**: „გუშინ მეშჳდესა ჟამსა დაუტევა იგი სიცხემან“ **ი. 4,52;** „გუშინ და ძუღუან“ M, **I მფ. 4,7;** „გუშინ და ძოღან“ M, **I ნშტ. 11,2.** იხ. გუშინდელი, გუშინდითგან.

**გუშინდელ-ი**: „გუშინდელი დღე, რომელ წარჴდა“ **ფს. 89,4;** „გუშინდელი იგი სიტყუაჲ თუალსაღა გუამისასა სანთლად იტყოდა“ **ს. გაბ.-მოც. საჴს 89,5;** „არა მოიჴსენენ გუშინდელნი იგი კეთილნი“ **ფლკტ. 150,9.** იხ. გუშინ.

**გუშინდითგან** გუშინდლიდან: „გუშინდითგან და ძუღუანდითგან“ O, **გამოსლ. 21,29;** „გუშინდითგან“ **გამოსლ. 4,10.** იხ. გუშინ.

**გუჯარ-ი** წიგნი, დაწერილი: „საგანძურისა გუჯარნი“ **ქ. ცხ. 194,12;** „იყო გუჯარი დაწერილი ტაძარსა შინა და რაჟამს მღდელი ვინმე დაადგინიან და დაწერიან სახელი მისი“ **მრთ. C. პავ. თებ. 321.**

**[გჳან]** იხ. დაგჳანება.

**გჳან-ი** «მცხუედი»: „შეწყნარებულ მისა, ვითარცა ღრუბელი გჳანი“ pb.,—„რომელნი სათნო არიან მისა, ვითარცა ღრუბელი მცხუედი“ O, **იგ. სოლ. 16,15.**

**გჳანად** გვიან: „გჳანად ირწმუნე (სიტყუაჲ), მალიად სარწმუნო იყავ“ **მ. ცხ. 35r.**

**გჳვის** იხ. ვ.

**გჳნ-ი, გუნ-ი** სიყვითლე (სენი): „დაგცნე თქუენ მჴურვალებითა და გჳნითა“ O, **ამოს. 4,9;** „გგუემოს... გუემითა ხორშაკისაჲთა, გუნითა და დანდალუკითა“ M, **II შჯ. 28,22.**

**გჳრგჳნ-ი** გვირგვინი; «არდაბაგი», მოაჯირი: „შეთხზეს გჳრგჳნი ეკალთაგან“ **მთ. 27,29;** „გჳრგჳნი ედგა ოქროჲსაჲ და შარავანდედი იყო ზეზისაჲ და ძოწეულისაჲ“ O, **ესთ. 8,15;** „გჳრგჳნი მოიღო დიდმან თევდოსი“ **ნრს. 75,13;** „უქმნე გჳრგჳნი სართულსა შენსა“ G,—„არდაბაგი გარემოს მისა მოჰქმენ“ pb., **II შჯ. 22,8.** იხ. გჳრგჳნოსანი, გჳრგჳნოსან ქმნა/ყოფა.

**გჳრგჳნის-თანამოდგამ-ი** მეფის მოადგილე: „მეორეთა მათ გუნდთა გჳრგჳნის-თანამოდგამ ვიყავ“ **მსკ. 36,6.** იხ. თანამოდგამი.

**გჳრგჳნის-მომცემელ-ი** გვირგვინის მომნიჭებელი: „გჳრგჳნის-მომცემელი იგი მძლეთაჲ“ **კ. იერ.-მარტჳლ. 186,26.** იხ. მომცემელი.

**გჳრგჳნოსან-ი** გვირგვინის მატარებელი: „ცათა შინა წინაშე მაღლისა გჳრგჳნოსან იქმნეს“ **მ. ცხ. 120r.** იხ. გჳრგჳნი.

**გჳრგჳნოსან ქმნა/ყოფა** გვირგვინით შემკობა: „არა

გჳრგჳნოსან იქმნების" **II ტიმ. 2,5**; „დიდებითა და პატივითა გჳრგჳნოსან ჰყავ იგი" **ფს. 8,6**; „რომელმან უთმინონი იგი მოთმინებითა გჳრგჳნოსან ჰყვენ" **ვარ. 809**. იხ. ქმნა, ყოფა.

**გძილ-ი** «ძგიდე», «გისოსი»: „გძილი მისი გარემოჲს-გარემო მრგულად ზოგი წყრთისაჲ" O,—„ძგიდე მისი და მორვებული მისი გარემო კერძო წყრთისა" pb., **ეზეკ. 43,17**; „ციდ ერთ იყო გძილი ბაკოდ გამოთლილი შინაგან გარემოჲს" O,—„გისოსი გოჯეულსა მქონებელი გამოთლილსა შინაგან მრგულივ" pb., **ეზეკ. 40,43**; „გძილსა ეზოჲსა ერთისასა ერთ კერძო შესაკინძველად" **გამოსლ. 26,9**.

**გძლაბ-ი** იხ. გრძლაბი.

# დ

**დონ**, ქართული ანბანის მეოთხე ასო, რიცხვითი მნიშვნელობა—4.

**დ-ჯერ**: „მეორედ წარვიდა" DE, **მთ. 26,42**.

**და** და (კავშ.); რათა (კავშ.): „მომიპყარ და ვჭამო"- **იპ. რომ.-კურთხ. ისაკ-იაკ. 12,6**.

**-და** (ნაწილაკი): „რომელთა აღრიცხუვაჲ კნინღა-და შეუძლებელ არს" **ი.-ე. 28,33**.

**-და** თან; -თჳს, მომართ/მიმართ: „ღაღადებაჲ ჩემი შენდა შევედინ" **ფს. 101,2**; „ძმის-წული ჩემი ჩემდა და მე მისდა" O, **ქება 2,16**; „გამოვედით ჩემდა" O, **IV მფ. 18,31**; „არა ინებეთ მოსლვად ჩუენდა" **მსკ. 49,14**.

**და** (დისა) და: „დაჲ მისი ვარ" **დაბ. 2,13**; „დანი მაგისნი ყოველნი ჩუენ თანა არიან" DE, **მრ. 6,3**. იხ. დედიდა, მამიდა, ცოლის-და.

**დაახლება** დაახლოება, მიახლოება: „უკუეთუ ვინმე დააახლნეს საცხოვარნი თჳსნი ყანობირსა" **ბალ. 61,10**; „ნუუკუე დაეახლები მათ, ნუცა შეეხები მათ" **მ. ცხ. 29r**. იხ. ახლება.

**დაბა** «აგარაკი», სოფელი, ყანა: „უთხრეს ქალაქსა და დაბნებსა (აგარაკებსა C)" DE, **მრ. 5,14**; „მოჰვლიდა... ქალაქებსა ყოველსა და დაბნებსა" **მთ. 9,35**; „თავადი ვიდოდა ქალაქად-ქალაქად და დაბად-დაბად" **ლ. 8,1**; „მოზღუდეს დაბნები მათი" O, **ივდ. 4,4**; „მო-რაჲ-ვიდოდეს დაბასა" **მრ. 16,12**; „შეუდგნ მათ... დაბითი-დაბად" **Sin.—11,94v**. იხ. დაბნები, მდაბიო, მდაბიონი, მდაბიური, მდაბური. შდრ. უდაბნო.

**დაბა-ჲ სისხლისა-ჲ** «აკელდამა» (იხ.)

**დაბადება** «დაფუძნება», დამყარება, შექმნა, ქმნა, შობა: „რომელ შენ დაჰბადე" Ꞇ,—„რომელ შენ დააფუძნენ" Ꞁ, **ფს. 8,4**; „ადამ პირველად დაიბადა და მერმე ევა" **I ტიმ. 2,13**; „დავჰბადე იგი და შევქმენ იგი" I, **ეს. 43,7**; „ვიდრე მთანი არღა დაბადებულ იყვნეს" **ფს. 89,2**; „რომელმან დაჰბადნა ცანი და ქუეყანაჲ" M, **დაბ. 14,19**.

**დაბადება** «დასაბამი», ქმნილება; ბიბლია: „დაბადებითგან სოფლისაჲთ" C,—„დასაბამითგან სოფლისაჲთ" DE, **მთ. 25,34**; „დასაბამითგან დაბადებისაჲთ" **მრ. 10,6**; „დღითი-დღედ ვიკითხავ დაბადებასა" **მ. სწ. 259,21**.

**დაბადებულ-ი** ქმნილი; შობილი: „მახარენ ჩუენ დაბადებულითა შენითა" **ფს. 91,5**; „აღივსო ქუეყანაჲ დაბადებულითა შენითა" **ფს. 103,24**; „ესე ყოველი სარგებელისათჳს კაცთაჲსა დაბადებულ არს" **მ. სწ. 83,27**. იხ. ბადება; შდრ. პირველ-დაბადებული.

**დაბადებულობა** შექმნილება: „ნუ შეურაცხ-ჰყოფ ღმრთისა დაბადებულობითა შენითა მის მიერ" **მ. სწ. 9,33**. იხ. დაბადებული (დაბადება).

**დაბალ-ი** იხ. სიდაბლე.

**დაბანა** «მობანა», «განბანა», მონათვლა: „დაიბანე საბანელსა მას სილოამისასა" DE,—„მოიბანე ემბაზსა მას სილოამს" C, **ი. 9,7**; „დაბანნა იგინი ნაგუემისაგან" Ꞇ,—„განბანნა იგინი ნაგუემითა" Ꞁ, **საქ. მოც. 16,33**; „დავიბანენ ფერჴნი ჩემნი" O, **ქება 5,3**; „დაჰბანენ ფერჴნი მისნი მტუერისაგან" **მ. სწ. 173,32**. იხ. ბანა.

**დაბანაკება** დადგომა, განლაგება: „დაიბანაკა უდაბნოსა მას" **დაბ. 12,9**; „დაებანაკა იორსა ზედა" **ქ. ცხ. 50,10**.

**დაბანაკებულ-ი** «დავანებული», დადგომილი: „იხილა ბანაკი ღმრთისაჲ დაბანაკებული" **დაბ. 32,1**; „დაბანაკებულ იყვნეს ღელესა მას შინა" M,—„დავანებულნი ღელესა შინა" G, **მსჯ. 7,12**. იხ. ბანაკი.

**დაბა-ქალაქ-ი** «დაბნები და ქალაქები»: „მივიდეთ... დაბა-ქალაქთა" C,—„წარვიდეთ... დაბნებსა და ქალაქებსა" DE, **მრ. 1,38**. იხ. ქალაქი; შდრ. დაბნები.

**დაბგერება** «ბგერა», დგრიალი, ფეხის ხმა: „დაიბგერენ ფერჴითა და თქუ: ვაშა!" O,—„და იბგერენ ფერჴითა და თქუ: ვაშა, ვაშა!" pb., **ეზეკ. 6,11**.

**დაბებკულ-ი** «განკაფული», დაგლეჯილი, დაფლეთილი, დაკონკილი: „სანდალნი მათნი დაძუელებულ და დაბებკულ იყვნეს ფერჴთა ზედა მათთა" M,—„სანდალნი მათნი ძუელნი, განკაფულნი ფერჴთა ზედა მათთა" G, **ისუ ნ. 9,5**; „სამოსელი ჩუენი არს ძუელი, დაბებკული, ნაგლეჯთაგან შეკრებული" **ბალ. 83,18**; „არა გემოსოს ძონძი დაბებკული ჟამსა მიგებისასა" **მ. სწ. 290,20**. იხ. ბებკული (ბებკა).

**დაბერება** მოხუცება: „რაჟამს დაჰბერდე" **ი. 21,18**; „მე დავბერდი და გარდავჰჴედ დღეთა" GM, **ისუ ნ. 23,2**; „დაბერდა იოდაე, სავსე დღითა" M, **II ნშტ. 24,15**; „რომელი ჭაბუკი არა დაბერდა" **მ. სწ. 3,21**. „მე **დაბერებულ** ვარ" O, **I მფ. 12,2**; „მშობელნი ჩემნი დაბერებულ არიან და სცთებიან" **ფლკტ. 139,8**; „დაბერებულსა ამას სოფელსა... გამოუჩნდა ძჱ იგი" **იპ. რომ.-კურთხ. ისაკ და იაკ. 104,1**; „მოხუცებულ ვარ და დაბერებულ" **მ. სწ. 204,31**.

**დაბერვა** «დანესტუვა», «ყჳრება», ჩაბერვა, დაყვირება: „დავჰბეროთ ნესტუსა" M, — „დავჰნესტუავ რქისასა" G, **მსჯ. 7,18**; „იყოს ვითარცა დაჰბეროთ ნესტუსა მას, მოადგეთ ქალაქსა მას ყოველნი მბრძოლნი" M,—„იყოს, ვითარცა აყჳრნეთ საყჳრნი, აღალატყავნ ყოველმან ერმან თანად" G, **ისუ ნ. 6,8**; „დაჰბერეთ ნესტუსა ახალ

სა თავსა თუეთასა“ **ფს. 80,4;** „დ ა ჰ ბ ე რ ო ნ საყჳრსა მას დიდსა“ I, **ეს. 27,13.** იხ. ბერვა.

**დაბეჭდვა** ბეჭდის დასმა, გამოსახვა, დაწერა: „დ ა ჰ-ბ ე ჭ დ ე ს ლოდსა მას დასისა მის თანა“ C, **მთ. 27,66;** „დ ა ჰ ბ ე ჭ დ ე ბეჭდითა შენითა“ O, **დან. 13,13;** „დავწერე წიგნსა შინა და დ ა ვ ჰ ბ ე ჭ დ ე“ O, **იერემ. 32,10;** „მისცეს მას საფიცი მტკიცე და დ ა უ ბ ე ჭ დ ო ს მძივითა მით..., რაჲთა უშიშად მოვიდეს მისა“ **მ. სწ. 294,4;** „დ ა ჰ ბ ე ჭ დ ა მას ჯუარი სამჯერ“ **ი. მოც. 62,14.**

**დაბეჭდვინება** ბეჭდის დასმევინება: „დავაწერიე ქარტაჲ და დ ა ვ ა ბ ე ჭ დ ი ე“ **მ. ცხ. 423r.** იხ. დაბეჭდვა.

**დაბეჭდულ-ი, დაბეჭდილ-ი** ბეჭედდასმული; «დაკრ-ძალული»: „ვერ ძალ-მიც აღმოკითხვად, რამეთუ დ ა ბ ე ჭ-დ უ ლ არს“ I, **ეს. 29,11;** „ვითარცა სიტყუანი წიგნისა დ ა-ბ ე ჭ დ უ ლ ი ს ა ნ ი“ I, **ეს. 29,11;** „ოქროჲ და ვეცხლი დ ა ბ ე-ჭ დ უ ლ ი ძეს სახლსა შინა ჩემსა“ **H—341,736;** „იხილეს კარი... დ ა ბ ე ჭ დ ი ლ ი (დ ა კ რ ძ ა ლ უ ლ ი—var.)“ **თეოდრ. 558.** იხ. ბეჭედი.

**დაბზარვა** იხ. დაბძარვა.

**დაბირ-ი, დაბირამ-ი** საღვთო მცნების წარმოსათქმე-ლი ადგილი ტაძარში: „პირისპირ დ ა ბ ი რ ი ს ა“ **III მფ. 7,49;** „ქმნა... სერსეროთი დ ა ბ ი რ ა მ ს“ M, **II ნშტ. 3,16.**

**დაბმა** დაბმა; გადგმა, მოკიდება; დაწყება; «განბმა»: „დ ა ა ბ ა საჭედარი თჳსი“ **თეოდრ. 553;** „დ ა ი ბ ე ნ ძირნი ქუჱ კერძო“ O,—„გ ა ნ ი ბ ა ნ ძირი ქუე“ pb., **ეს. 37,31;** „ძირნი მი ნი დ ა ი ბ ნ ა ღრმიად“ **თომა მოც. 18,24;** „დ ა-ვ ა ბ ა თ აწ ძალითა ღმრთისაჲთა“ **ათ. მრთ. 233r.** „ვირი **დაბმული**“ **მთ. 21,2;** „ცხენნი ხოლო დ ა ბ მ უ ლ ნ ი“ O, **IV მფ. 7,10.** იხ. ბმა; ძირდაბმული.

**დაბნებ-ი** სოფლები, მხარენი: „დაადგინნა მეფემან დ ა ბ-ნ ე ბ ი ს ა მთავარნი ყოველსა სოფელსა“ **ეს. 2,3;** „წარვი-დეთ... დ ა ბ ნ ე ბ ს ა და ქალაქებსა“ DE,—„მივიდეთ... დ ა-ბ ა-ქალაქთა“ C, **მრ. 1,38.** შდრ. დაბა.

**დაბნევა** «დაგდება», დაცემა, გაბნევა, გაფანტვა, «დატევება»: „დ ა ა ბ ნ ი ა ვეცხლი იგი“ DE,—„დ ა ა გ დ ო ვეცხლი იგი“ **მთ. 27,5;** „დ ა ა ბ ნ ი ა სამოსელი თჳსი“ DE,—„დ ა ა გ დ ო ფიჩჳ თჳსი“ **მრ. 10,50;** „საყუედრელ... არნ მჭედარი, რაჟამს თავით თჳსით ჩუკენად დ ა ა ბ ნ ი ი ს შიში-საგან საჭურველი თჳსი“ **მ. სწ. 108,20;** „მოაწინის მწუხარე-ბანი, რაჲთა დ ა ა ბ ნ ი ო ს გონებაჲ“ **მ. სწ. 74,14;** „დ ა ა ბ-ნ ი ა სამოსელი თჳსი მათ წინაშე“ A,—„დ ა უ ტ ე ვ ა სამო-სელი თჳსი მათ თანა“ B, **სბსტ. 138,22.**

**დაბნევა** დაფანტვა: „მაჯანად არა ჯერ-არს დ ა ბ ნ ე ვ ა ჲ საჭმართაჲ“ **მ. ცხ. 46v.** იხ. ბნევა.

**დაბნელება** დავსება, «შერიჟუნება»: „მზჱ დ ა ბ ნ ე ლ-დ ე ს“ **მთ. 24,29;** „ბნელი შენ მიერ არა დ ა ბ ნ ე ლ დ ე ს“ **ფს. 138,12;** „დ ა უ ბ ნ ე ლ დ ე ნ თუალნი მათნი, რაჲთა არა ჰხედ-ვიდენ“ **ჰრომ. 11,10;** „დ ა ვ ბ ნ ე ლ დ ი შესულებითა“ I, **იერემ. 8,21;** „ცაჲ დ ა ბ ნ ე ლ დ ა ღრუბლითა“ **III მფ. 18,45;** „დღჱ ღამედ დ ა ა ბ ნ ე ლ ო ს“ O, **ამოს. 5,8;** „აჰა დ ა ბ ნ ე ლ დ ა“ C,—„შ ე-ოდენ-რ ი ჟ უ ნ ე ბ ო დ ა“ DE **ი. 6,17.**

**დაბნელებულ-ი** დავსებული; უსინათლო; ბნელი: „დ ა ბ ნ ე ლ ე ბ უ ლ ი ესე სოფელი განანათლე“ **ფლკტ. 141,28;** „დ ა ბ ნ ე ლ ე ბ უ ლ და შესულებულ თავნი მათნი არიედ მრავლითა მით უგუნურებითა“ **ოქრ.-მარხ. და იონ. 110,20;** „რაჲთა დაგუ მორჩილნეს ჩუენ თჳსსა მას დ ა ბ ნ ე ლ ე-ბ უ ლ ს ა განზრახვასა“ **ატმ. 99,14.**

**დაბორკილებულ-ი** «შებორკილებული»: „შევედინ შენ წინაშე სულ-თქუმაჲ დ ა ბ ო რ კ ი ლ ე ბ უ ლ თ ა ჲ (შ ე ბ ო რ-კ ი ლ ე ბ უ ლ თ ა ჲ Ղ)“ Ꞇ, **ფს. 78,11.** იხ. ბორკილი.

**დაბრკოლება, დაპრკოლება** «დაყდუნება», «წიწვა», «ცთუნება», «ბრკუმა», ხელის შეშლა, შეფერხება, შეცთენა, შეჩერება, დახევა უკან; «საფრჩეება»: „გამოსრულ ვარ დ ა ბ რ კ ო ლ ე ბ ა დ შენდა“ pb.,—„მოსრულ ვარ დ ა ყ დ უ ნ ე ბ ა დ შენდა“ G, **რიცხ. 22,32;** „რომელმან დ ა-ა ბ რ კ ო ლ ო ს ერთი“ DE,—„რომელმან ა ც თ უ ნ ო ს ერთი“ C, **მრ. 9,42;** „ნუცა დ ა ბ რ კ ო ლ დ ე ბ ი პირისაგან მათისა“ M,—„ნუცა ი წ ი წ ვ ი პირისაგან მათისა“ G, **II შჯ. 31,6;** „დ ა მ ა ბ რ კ ო ლ ნ ა ჩუენ სატანა“ **I თეს. 2,18;** „დ ა ა ბ რ-კ ო ლ ე ბ დ ე ს შენებისა მისგან“ I, **II ეზრა 4,4;** „არა დ ა-ბ რ კ ო ლ დ ე ს ჩემდა მომართ“ **ლ. 7,23;** „არა დ ა ა ბ რ-კ ო ლ ნ ე თ იგინი“ **მთ. 17,27;** „დ ა ა ბ რ კ ო ლ ნ ა იგინი ზრახ-ვისა მისგან“ **საქ. მოც. 27,43;** „ვინ დ ა გ ა ბ რ კ ო ლ ნ ა თქუენ ჭეშმარიტებისა არა მორჩილებად“ **გალატ. 5,7;** „მე დ ა ვ ა ბ რ კ ო ლ ნ ე დამკჳდრებულნი ამის ქუეყანისანი ჭირი-თა“ O,—„მე უ ს ა ფ რ ჩ ე ე ბ დამკჳდრებულთა ქუეყანისა ამისთა“ pb., **იერემ. 10,18;** „ნეტარ არს კაცი, რომელი არა დ ა ბ რ კ ო ლ დ ე ს პირითა თჳსითა“ pb.,—„ნეტარ არს კაცი, რომელსა არა უ ბ რ კ უ მ ა ენითა თჳსითა“ O, **ზირ. 14,1.**

**დაბრკოლება** შეფერხება, ხელის შეშლა: „ჴელმწი-ფებაჲ ეგე თქუენი დ ა ბ რ კ ო ლ ე ბ ა ექმნეს უძლურთა მათ“ **I კორ. 8,9;** „შებრკოლდეს იგინი ლოდსა მას დ ა ბ რ კ ო ლ ე-ბ ი ს ა ს ა“ **ჰრომ. 9,32.**

**დაბრკოლებულ-ი** დაკლებული: „დ ა ბ რ კ ო ლ ე ბ უ ლ არიან დიდებასა ღმრთისასა“ **ჰრომ. 3,23.** იხ. ბრკოლება.

**დაბრმობა** დაბრმავება: „რომელნი ხედვიდეს, დ ა ბ რ მ ე ნ“ C, **ი. 9,39;** „ნუმცა დ ა ბ რ მ დ ე ბ ი ა ნ გუგანი თუალთა ჩუენთანი“ **რიფს. 164,24;** „ქრთამმან დ ა ა ბ რ მ ნ ი ს თუალნი მხედველთანი“ O, **გამოსლ. 23,8;** „დ ა უ ბ რ მ ნ ა გონებანი ურწმუნოთანი“ **II კორ. 4,4;** „სიყუარული სოფლისაჲ ამის დ ა-ა ბ რ მ ო ბ ს კაცსა და ვერ შემძლებელ არს ხილვად შუენი-ერებასა“ **მ. სწ. 193,30.** „გგუემოს... **დაბრმობითა** გონები-საჲთა“ pb., **II შჯ. 28,29.**

**დაბრმობილ-ი** შესლბობილი, გაბეცებული: „დ ა ბ რ-მ ო ბ ი ლ ნ ი გულნი გქონან“ **მრ. 8,17.** იხ. ბრმობა.

**დაბრუჳლება** თვალის სინათლის მოკლება; დაბლა-გვება: „დ ა უ ბ რ უ ჳ ლ დ ე ს თუალნი მისნი ხედვად“ O, **დაბ. 27,1;** „მისგან დ ა ბ რ უ ჳ ლ დ ი ა ნ (თუალნი) და ვერ შეუძ-ლიან ხილვად“ **მ. სწ. 193,34;** „მახჳლნი ჩუენნი დ ა ბ რ უ-ჳ ლ დ ე ს“ **რიფს. 166,19.**

**დაბრუჳლებულ-ი** სინათლე დაკლებული: „მსგავს არიან იგინი თუალთა დ ა ბ რ უ ჳ ლ ე ბ უ ლ თ ა, რომელნი ვერ შემძ-ლებელ არიედ ხილვად ბრწყინვალებასა მზისასა“ **მ. სწ. 154,6.**

**დაბრჯგუვლება:** „დ ა ბ რ ჯ გ უ ვ ლ დ ე ს ჩემნი საწერტელნი“ Ath.—**11,210r.** იხ. [ბრჯგუვლება].

**დაბუდება** «დამკჳდრება», დადგომა: „მფრინველთა ცი-

სათა დაიბუდეს (დაიმკჳდრეს C) რტოთა მისთა" **ლ. 13,19**; „მორჩთა მისთა ზედა დაიბუდეს ყოველთა მფრინველთა" O, **ეზეკ. 31,6**; „დაიბუდის თაგუმან მათ შინა" Sin.—**11,99r.** „ვიეთნიმე ტალავრებითა უდაბნოსა **დაბუდებულ**" **ოქრ.-მარხ. და იონ. 101,14.**

**დაბუნაგება** დაბინავება: „დაიბუნაგეს მთასა გარე (ავაზაკთა)" **მ. ხწ. 292,1.**

**დაბურვა** «დახურვა», «დაფარვა», შებურვა, აფარება, შეხვევა; «გარდართუვა», «გარდართვა»: „დაჰბურეს თავსა და ჰგუემდეს მას" **ლ. 22,64**; „დაჰბუროდინ მით კიდობანი წამებისაჲ" G, **რიცხ. 4,5**; „დაბურონ იგი საბურავითა ტყავისაჲთა" G,—„დაფარონ იგი საბურველითა ტყავითა" pb., **რიცხ. 4,8**; „დაიბურა პირი თჳსი" **ფილმ. 292v**; „ესენი დაბურვიდეს მათ და დაადგენდეს" pb.,—„მათ გარდართუეს (გარდაჰრთჳს O) და განაგეს იგი" OI, **ნეემ. 3,3.**

**დაბურვა** დახურვა: „მამაკაცისაჲ არაჲ ჯერ-არს დაბურვაჲ თავისაჲ" **I კორ. 11,7.**

**დაბურვილ-ი** «მობურვილი», მოხურული: „იყო იგი დაბურვილ" O,—„იყო იგი მობურვილ" G, **დან. 13,32.** იხ. ბურვა.

**დაბუშება, დაბუშუვება** «დაჴსნა», მოდუნება; გაშეშება; დაბუქება: „დაუბუშა ვრცელი ბარკლისა იაკობისი" **O, დაბ. 32,25**; „სიმრავლე ძუალთა მისთა დააბუშუვა (დაჴსნა pb.)" O, **იობ 33,19.** იხ. ბუშება, ბუშუვება.

**დაბღალულ-ი** შესვრილი: „დაბღალულ იყვნეს წმიდათა მათ სისხლითა" **ანდ.-ანატ. 227,9.** იხ. ბღალვა.

**დაბძარვა, დაბზარვა** «ჩამოპება», გახეთქა, დახევა: „თხიერნი... დაიბძარნეს" G, **ისუ ნ. 9,13**; „დაიბძარნა იისუმან სამოსელნი თჳსნი" G,—„ჩამოიპო ისო სამოსელი თჳსი" M, **ისუ ნ. 7,6**; „ჴორცნი მათნი დაიბზარნეს... გუემითა" Sin.—**11,124r.**

**დაბძარვა** დაბზარვა, დახეთქა: „ბრძანა... ზროხისა ძარღჳთა უზელელითა დაბძარვაჲ ბეჭთა მისთაჲ" **მ. ცხ. 177v.**

**დაბძარულ-ი** დამსკდარი, გაპობილი: „უჩუენნა ჴორცნი დაჭრილნი და დაბძარულნი" **მ. ცხ. 163v.** იხ. ბძარვა.

**დაგდება** «დაბნევა», «დატევება», «განგდება», მიტოვება, «დაცალება»: „დააგდო ვეცხლი იგი" C, — „დააბნია ვეცხლი იგი" DE, **მთ. 27,5**; „არა დაგაგდოს შენ" M, — „არა დაგიტეოს შენ" G, **II შჯ. 4,31**; „ნუ დამაგდებ მე" Ⴂ, — „ნუ განმაგდებ მე" Ⴀ **ფს. 37,22**; „დააგდო იგი ქუეყანასა ზედა" pb.,—„დასცა იგი ქუეყანად" O, **დან. 8,7**; „რომელმან არა დამაგდე მე, მჴევალი ესე შენი" **ფლკტ. 140,22**; „საწუთროჲ ესე დაგიგდეს", **ბალ. 96,15**; „დავაგდე სამკჳდრებელი ჩემი" pb.,—„დავაცადე სამკჳდრებელი ჩემი" O, **იერემ. 12,7.**

**დაგდება** «დამშჭუალვა», დახურვა, დახშვა: „დაუგდნა (კარნი)" G,—„დამშჭუალნა (კარნი)" M, **მსჯ. 3,23.** იხ. გდება.

**დაგდებულ-ი** «დაცჳვნებული», გაგდებული, შეურაცხყოფილი: „იყვნენ დაგდებულ გზათა ზედა" O,—„იყო დაცჳვნებულ საგზაურთა ზედა" G, **იერემ. 14,16**; „არა ვიხილე მართალი დაგდებულ" **ფს. 36,25**; „პოვეს მკუდარი დაგდებული გზასა ზედა" **მ. ცხ. 332r.** იხ. გდება.

**დაგება** «შთადება», ჩაგება; დადება, გაშლა, დაფენა, «დაჯდომა»: „დააგო ლანკლასა ზედა" M,—„შთადვა კალათსა" G, **მსჯ. 6,19**; „დააგენ მახჳლნი ქარქაშთა მათთა" **მ. ხწ. 66,14**; „არაჲ მაქუს, რაჲ დაუგო მას" **ლ. 11,6**; „დაუგო მათ ტაბლაჲ" **საქ. მოც. 16,34**; „დაუგეს სარეცელი ერდოსა ზედა და დაწვა" O, **I მფ. 9,25**; „რომელმან დაუგოს მახჳ" O, **ზირ. 27,29**; „სამსჯავროჲ დაეგო და წიგნნი განეხუნეს" O,—„სამსჯავროჲ დაჯდა და წიგნნი განეხუნეს" G, **დან. 7,10.**

**დაგება** შერიგება: „დაეგე ძმასა შენსა" **მთ. 5,24**; „დამაგნა ჩუენ თავსა თჳსსა ქრისტჱს მიერ" **II კორ. 5,18**; „მრავალთა ლალულთა დააგებნ" **მრთ.** Λ, **ანტ. დ. 26r.** „გინებისაჲ არს **დაგებაჲ**" G, **ზირ. 27,23**; „დაგებაჲ ესე მოვიღეთ" **ჰრომ. 5,11.** იხ. გება.

**დაგება** მიქცევა, მიმართვა: „დააგებდა მას მშჳდობად" **საქ. მოც. 7,26.** იხ. გება.

**დაგება** მიგება, მიზღვა: „ანუ თუ მისა დავაგე მე ბოროტი მათ, რომელთა მომაგეს მე ბოროტი" **ფს. 7,5.** იხ. გება.

**დაგება** შეწირვა: „დაუგე მათ" **ბაბ. 45,24.** იხ. გება.

**დაგებულ-ი** დადებული, მორთული, გაშლილი; «გარდაგებული»: „მას ზედა დაგებული შეურაცხ-ჰყავთ" O, **მალ. 1,7**; „დაჰშჯდი ცხედარსა ზედა დაგებულსა (გარდაგებულსა G)" O, **ეზეკ. 23,41**; „მან გიჩუენოს თქუენ ქორი დიდი, დაგებული" **მრ. 14,15.** იხ. გება, წინა-დაგება.

**დაგებულ-ი** იხ. წინა-დაგებული.

**დაგესლება** დაქანგება: „ნუ დაგესლდების იგი ქვათა თანა წარსაწყმედელად" O, **ზირ. 29,13.** „ოქროჲ თქუენი და ვეცხლი თქუენი **დაგესლებულ** არს" **იაკ. 5,3**; „ჭურჭელი რაჲმე დაგესლებული დაღათუ მრავალ-გზის განჰრცხა წყლითა, გესლი იგი არავე განეყარის მისგან" **მ. ხწ. 43,17.**

**დაგვა** იხ. სადაგავი, სადაგველი.

**დაგლა** დანაყვა, დამსხვრევა, შემუსვრა; «მოგლა»: „დავგალნე იგინი და არღარა აღემართნენ" O, **II მფ. 22,39**; „რომელი ურწმუნოთა მათ ნათესავთა შეტყუებით დაჰგლის" **იპ. რომ.-კურთხ. მოხ. 174,3**; „დაგალე და იცხე" pb.,—„მოგალე და დაიდევ წყლულებასა შენსა" I, **ეხ. 38,21.**

**დაგლახაკება** გაღატაკება, გაუბადრუკება, დაჩაგვრა, «დამდაბლება»: „მდიდარნი დაგლახაკდეს, შეემშია" **ფს. 33,11**; „დავგლახაკნე და ვიპარო" O, **იგ. სოლ. 30,9**; „უფალმან დაგლახაკის, განამდიდრის" O, **I მფ. 2,7**; „რომელთა დააგლახაკნეს იგინი ფრიად" O, **ნეემ. 9,29**; „ვითარ დავგლახაკენით" I, **იერემ. 9,19**; „დაჰგლახაკნე მკჳდრობისაგან შენისა" O,—„დაჰმდაბლდე სამკჳდრებელისაგან შენისა" pb., **იერემ. 17,4.**

**დაგლახაკებულ-ი** ღატაკი, გაჭირვებული, «მდაბალი»: „შეურაცხ და დაგლახაკებულ ვართ ქრისტჱსთჳს" **ფლკტ. 138,37**; „დაგლახაკებულ ვართ ყოველსა ქუეყანასა ზედა" O,—„ვართ მდაბალი ყოველსა შორის ქუეყანასა" G, **დან. 3,37.** იხ. გლახაკება.

**დაგლეჯა** «მოგლეჯა»: „უკუეთუ რაჲმე მოჰჴდის მტერისა მიერ... წუერთა დაგლეჯაჲ, გინა მიმთხუევაჲ" **ი.-ე. 35,33.** იხ. გლეჯა.

**დაგმობა** მოძულება, ყვედრება (საყვედურის თქმა): „დაგმე ამაოებაჲ საწუთროჲსაჲ“ **მ. ცხ. 83r**; „დაჰგმო თავსა თჳსსა“ **მ. ცხ. 296v.** იხ. გმობა.

**დაგოზილ-ი** გლესილი, დაწებებული: „მოგუართუეს... თჳთო საწყაული ზეთი ჭურჭლითა, დაგოზილი ცარცითა“ **მ. ცხ. 109v.** იხ. გოზა.

**დაგრილება** ჩრდილის მოფენა, გაგრილება: „დააგრილეს მაღნართაცა ყოველთა ხეთა სულნელთა“ **ბარ. 5,8**; „დააგრილეთ ხესა ქუეშე“ **დაბ. 18,4**; „ღრუბელმან... დააგრილა მათ“ **მთ. 17,5**; „მივიდა ხესა ქუეშე, რაჲთამცა დაიგრილა“ **H—341,420.**

**დაგრკილულ-ი** «დამღილული», ჭიანაჭამი: „პური მათი საგზალი, ჴმელი და დაგრკილული და დაჭმული“ G,— „პური საგზლისა მათისაჲ განჴმელ იყო და დამღილულ“ M, **ისუ ნ. 9,5.** იხ. [გრკილი].

**დაგუბება**: „დაყონ მდინარჱ იგი, რომელი შესდიოდა ქალაქსა და დააგუბონ იგი“ **S—1141,511.** იხ. [გუბება].

**დაგუემა** დაცემა, დარტყმა, დანარცხება: „რაჲამს-იგი არა დაჰგუემნ მოძმესა მას თჳსსა ქუეყანასა“ **ბ. კეს.-ექუს. დღ. 61,7.** იხ. გუემა.

**დაგულება** შენახვა: „დაიგულეს სიმარჯუესა მათსა მრავალგან“ **ქ. ცხ. 30,16.** იხ. გულება.

**დაგუმერა** «განგუმერა», «წერტა», «დაწერტა», დაჩხვლეტა, დაკოდვა: „დაგუმირნა ორნივე იგი, კაცი იგი ისრაიტელი“ **Fr**,—„განგუმირნა ორნივე ისრაიტელი კაცი“ G, **რიცხ. 25,8**; „მკჳდრნი გაზერისნი დაგუმირნა“ M,— „დამკჳდრებულთა ღაზერისათა უწერტა“ G, **ისუ ნ. 16,10**; „დაგუმირეს იგი სართმებითა მით“ **თომა მოც. 19,35**; „დაჰგუმერდი მათ მახჳლითა“ O, — „დაწერტნენ იგინი მახჳლითა“ pb., **იერემ. 23,47.** იხ. გუმერა.

**დაგჳანება** დაყოვნება: „ნუ დაჰგჳანდები“ **მარკ. 248.**

**დადარნება** «დამალვა», «მზერა», საფარს ცხოვრება: „დაიდარნა ველსა შინა“ G,—„დაემალა მათ“ M, **მსჯ. 9,43**; „დაიდარნეთ უკუანა კერძო ქალაქისა“ G,—„უმზირდით უკუანა ქალაქსა“ M, **ისუ ნ. 8,4**; „დავიდარნოთ“ **O, IV მფ. 6,8.**

**დადარ(ა)ნებულ-ი** «მზირი», ჩასაფრებული: „დადარანებულნი იგი აღდგენ ადრე ადგილით მათით“ M,— „მზირნი აღდგედ მწრაფლ ადგილით მათით“ G, **ისუ ნ. 8,18**; „იყოს დან ვითარცა გუელი, დადარანებული გზათა“ **იპ. რომ.-კურთხ. მოხ. 182,17**; „ნუუკუე მთათა ვიდრემდე განდგომილ ვიყავ, ანუ ჴევთა სადამე დადარნებულ“ **Ath.—11,84v.**

**[დადარნეულება]** იხ. დადარნება.

**დადარნეულებულ-ი** ჩასაფრებული: „გუელი დადარნეულებული გზასა ზედა ცემად ტერფთა ჰუნთასა“ **იპ. რომ.-კურთხ. ისაკ და იაკ. 90,6.**

**დადგინება** «წარმოდგინება», «დავანება», დაყენება, დაწესება, დანიშვნა: „დამიდგინოს მე აწ აქა უფროჲს ათორმეტი დასი ანგელოზთაჲ“ C,—„წარმომიდგინოს მე აქა უმრავლეს ათორმეტთა გუნდთა ანგელოზთა“ **DE, მთ. 26,53**; „არავინ იყო კაცი, რომელმანმცა შეიყვანა იგი სახიდ და და-მცა-ადგინა“ M,—„არა მუნ კაცი შემკრებელი მათი სახიდ დავანებისათჳს“ G, **მსჯ. 19,15**; „დაადგინა იგი გოდოლსა ზედა მის ტაძრისასა“ **მთ. 4,5**; „დაადგინა იგი მთავრად ეგჳპტესა ზედა“ **საქ. მოც. 7,10**; „დავადგინენ ადგილსა თჳსსა“ O, **ნეემ. 13,12**; „დაგადგინენ თქუენ შჳლად“ I, **იერემ. 3,19**; „მე დამადგინა თქუენდა მსაჯულად და განმგებელად“ **ი.-ე. 36,6.**

**დადგინებულ-ი** «ზედამდგომელი»: „მოუჴდეს მოსეს ყოველნი დადგინებულნი ათასის-თავებად“ G,—„მოვიდეს მოსესა ყოველნი ზედამდგომელნი ათასის-თავთა“ pb., **რიცხ. 31,48.** იხ. დგინება.

**დადგმა** «დადება», «წინა ყოფა», «დასხმა», «ა(ღ)დგმა»: „უკუეთუ დასდგა კლდესა შინა ბუდე შენი“ G,— „და-თუ-სდეა კლდესა შინა ბუდჱ შენი“ pb., **რიცხ. 24,21**; „დაადგემდით ფერჴთა თქუენთა ქედთა ზედა მათთა“ M,—„დადგენით ფერჴნი თქუენნი ქედთა ზედა მათთა“ G, **ისუ ნ. 10,24**; „დამიდგა ბადჱ ფერჴთა ჩემთა“ O, **გოდ. იერემ. 1,13**; „დაგიდგა თქუენ იგავი“ M,— „წინა-გიყო თქუენ წინა-ყოფაჲ“ G, **მსჯ. 14,12**; „ქვანი... დადგნა იისუმან“ G,—„ქვანი... დასხნა ისო“ M, **ისუ ნ. 4,20**; „დადგა იგი ქალაქსა თჳსსა“ M,—„აღდგა იგი ქალაქსა თჳსსა“ G, **მსჯ. 8,27**; „დაიდგნა მუჴლნი, ილოცვიდა“ **ლ. 22,41**; „ვითარცა სიძესა, დამადგა მე გჳრგჳნი“ **ეს. 61,10**; „სხუაჲ იგავი დაუდგა მათ“ **მთ. 13,24**; „დაიდგნეს საყდარნი სასჯელისანი“ **ფს. 121,5.** „მხიარულ არნ (მცონარი) ტაბლისა **დადგმასა** და წუხნ მარხვისათჳს“ **მ. სწ. 243,7.**

**დადგმულ-ი** «დადგომილი», დადებული: „შეიპყრობდეს ვითარცა საბრჳჱ დადგმული, სავსჱ მფრინველითა“ O,— „შეიპყრობდეს ვითარცა მახჱ დადგომილი, სავსჱ მფრინველითა“ I, **იერემ. 5,27.** იხ. დგმა; შარავანდდადგმული.

**დადგომა** «დგომა», «დამტკიცება», «ფერჴის დაპყრობა», «დაშთომა», «დადგრომა», შედგომა, გაჩერება: „რაჲამს დასდგეთ თაყუანის-ცემად“ C,—„რაჲამს ჰსდგეთ ლოცვასა შინა“ **DE, მრ. 11,25**; „განყოფილი თავსა ზედა თჳსსა ვერ დადგეს“ C,—„რომელი განევთის თავსა თჳსსა, ვერ დაემტკიცის“ **DE, მთ. 12,25**; „დადგა იესუ“ DE,—„ფერჴი დაიპყრა იესუ“ C, **მრ. 10,49**; „არა დადგეს მათგანი არავინ წინაშე თქუენსა“ M,—„არა დაშთეს მათგანი არცა ერთი წინაშე თქუენსა“ G, **ისუ ნ. 10,8**; „ვერღარა უძლონ დადგომად (დადგრომად C)“ Ţ, **ფს. 35,13**; „ჩუენ არა დავდგებოდეთ“ **ი.-ე, 50,2**; „გზასა ცოდვილთასა არა დადგა“ **ფს. 1,1**; „შილა და ტიმოთე მუნვე დადგეს“ **საქ. მოც. 17,14**; „დინებისაგან დადგეს“ **ამოხ ბ. კეს.-40-თჳს 119,20**; „მეისარი ვერ დაუდგეს“ O, **ამოს 2,15**; „დადგეს ლიახუსა ზედა“ **ქ. ცხ. 60,4.** „შევიდეს იგინი ფუნდუკსა ერთსა **დადგომად** მას შინა და განსუენებად სიცხისაგან“ **მ. სწ. (?)**

**დადგომილ-ი** «დადგმული», გაცუდებული: „შეიპყრობდეს ვითარცა მახჱ დადგომილი, სავსჱ მფრინვლითა“ I,— „შეიპყრობდეს ვითარცა საბრჳჱ დადგმული, სავსჱ მფრინველითა“ O, **იერემ. 5,27.** იხ. დგომა; წინა-დადგომა.

**დადგრომა, დადრგომა** «ადგილ(ის)-პყრობა», «ყოფა», «დაყოფა», «დაყოვნება», «ლოდნა», «დავანება», «დასადგურება», «დაჯდომა», «დადგომა»; «დაძინება»: „დალა-ადგრა ადგილსა მას, სადაცა იყო, ორ დღე“ DE,—„ად-

გილ-იპყრა მუნ, სადა იყო, ორ დღე“ C, **ი. 11,6**; „დაადგრეს მუნ სამ დღე“ G,—„იყვნეს მუნ სამ დღე“ M, **ისუ. ნ. 2,22**; „დაადგერით აქა“ DE,—„ელოდეთ აქა“ C, **მრ. 14,34**; „მის თანა დაადგრეს (დაიყოვნეს C) მას დღესა“ DE, **ი. 1,39**; „დაადგრა იგი“ M,—„დაივანა მუნვე“ G, **მსჯ. 19,7**; „დავადგრეთ მუნ“ M,—„დავისადგუროთ მას შინა“ G, **მსჯ. 19,1**; „დაადგერ შენ ჩემ თანა“ M,—„დაჯედ ჩემ თანა“, G, **მსჯ. 17,10**. „ვერღარა უძლონ **დადგრომად** (დადგომად Ⴂ)“ **ფს. 35,13**; „არა დაადგრებინ სასყიდელი მორეწისა“ pb.,—„არა დაიძინოს სასყიდელმან მორეწისამან“ G, **ლევიტ. 19,13**; „მოვიდა და დაადგრა“ **მთ. 2,9**; „ვინ დაადგრა შიშსა მისსა?“ O, **ზირ. 2,12**; „ნიჭი უფლისაჲ დაადგრის მართალთა ზედა“ **ზირ. 11,17**; „შემოედით ვანად ჩემდა და დაადგერით“ **საქ. მოც. 16,15**; „დაადგრიან რტოთა მისთა ზედა“ **ოქრ.-გურიტ. 226**,8; „გრძლაბნი სართულთა მისთა დაადგრენ“ **სოფ. 2,14**; „დაადრგა ვიდრე სამ ჟამამდე“ H—**341,7**. „შევიდა **დადგრომად** მათ თანა“ DE,—„შევიდა დაყოფად მათ თანა“ C, **ლ. 24,29**.

**დადგრომილ-ი** დამდგარი, დამტკიცებული: „რომელი დადგრომილ იყო ბომონსა მას შინა არტემისსა“ **ი. მოც. 66,9**; „დადგრომილად პოვოს იგი წინაშე ბჭეთა მისთა“ O, **სიბრძ. სოლ. 6,15**. იხ. დგრომა.

**დადება** «დადგმა», «დართვა», «დახურვა», «დაზავება»: „დაჰსდებდეს უძლურთა“ DE,—„დასდგმიდეს სნეულებსა“ C, **მრ. 6,56**; „დასდვან მას ზედა სამოსელი მეწამული“ pb.,—„დაურთონ მას ზედა სამოსელი ძოწეული“ G, **რიცხ. 4,8**; „დასდვან მას ზედა საბურველი იგი ტყავი იაკინთონი“ pb.,—„დაჰხუროდინ მას ზედა საბურველნი ტყავნი ჴაკინთონნი“ G, **რიცხ. 4,6**; „დასდვას ცმელი ცხორებისაჲ“ O,—„დაჰზავოს ცმელი მაცხოვარებისაჲ“ G, **ლევიტ. 6,11**; „მუნ დადვოდიან წმიდაჲ წმიდათაჲ“ O, **ეზეკ. 42,13**; „დადევით სასოებაჲ თქუენი უფლისა მიმართ“ **ფლკტ. 143,31**; „დასდევ, უფალო, საცოჲ პირსა ჩემსა“ **მ. ცხ. 14г**.

**დადება (გულსა)** «გულისხმის-ყოფა», «შჯა», განზრახვა: „დაედვა გულსა თჳსსა“ DE,—„გულისჴმა-ჰყოფდა გულსა თჳსსა“ C, **ლ. 2,19**; „დაიდვა გულსა კაცმან... ძმასა თჳსსა შეწევნად“ I,—„შჯიდეს კაცად-კაცადი... ძმასა თჳსსა“ O, **ეს. 41,6**; „არარაჲ დავიდევ გულსა ჩემსა უწყებად თქუენდა“ **I კორ. 2,2**.

**დადება საძირკუელისა** «დაფუძნება»: „დადვა საძირკუელი მისი“ M,—„დააფუძნა იგი“ G, **ისუ ნ. 6,26**.

**დადებულ-ი** მოდებული, დასვენებული: „რაჲსა დადებულ არს მტუერი თავსა მაგას აპოლონისსა“ **ფლკტ. 184,20**; „რომელსა არავინ სადა დადებულ იყო“ **ანან. ებრ. 312г**. იხ. დება; დანადები, დასადებელი, თავდადებული, სახედ-დადება, წინა-დადება, ჴელის-დადება.

**დადინება** დადენა: „უკუეთუ არა დაადინო წყალობაჲ შენი მონასა შენსა ზედა“ **მ. სწ. 147,25**. იხ. დინება.

**დადნობა** «განკაფვა» «შეძრწუნება», დალევნა, დაცვეთა: „დამდნარნი სიყმილითა“ G,—„განკფდეს იგინი სიყმილითა“ M, **II შჯ. 32,24**; „დამიდნა გული ჩემი“ O,—„შემიძრწუნდა გული ჩემი“ M, **ესთ. 15,16**; „თოვლი და მყინვარი დაუთმობდა ცეცხლსა და არა დადნებოდა“ O, **სიბრძ. სოლ. 16,21**; „ვითარცა ცჳლი რაჲ დადნის წინაშე ცეცხლსა“ **ფს. 67,3**; „დადნენ ჴორცნი მათნი“ **ზაქ. 14,12**; „დაადნვე, ვითარცა დედაზარდლისა ქსელი, სული მისი“ **ფს. 38,12**; „დადნენ მთანი, ვითარცა ცჳლნი, და კლდენი; ვითარცა ქონი სიცხესა, ვითარცა მყინვარი მზესა“ **მ. სწ. 124,1**.

**დადნობილ-ი** გადნობილი: „ცჳლი დადნობილი“ **ფს. 21,15**. იხ. [დნობა].

**დადრგომა** იხ. დადგრომა.

**დადრეკა** მოხრა, დახრა: „პირი ჩემი დამედრიკა ქუეყანად“ O, **დან. 10,9**; „დადრიკონ იგი“ I, **იერემ. 48,12**. „დაღონებულ ვიყავ და **დადრეკილ** ზედა მუჴლთა ჩემთა“ O, **II ეზრა 9,5**; „თავი იგი მათი (ოთხ-ფერჴთაჲ) დაღმართ დადრეკილ არს“ **ბ. კეს.-ექუს. დღ. 125,13**. იხ. დრეკა.

**დადუმება** «დაცხრომა», «დასუენება», «დაცადება», დუმილი, გაჩუმება: „დაადუმა სული მათი მისგან“ G,—„დააცხრვნა გულნი მათნი სიტყჳთა ამით მისითა“ M, **მსჯ. 8,3**; „დადუმნა მარდოქე“ M, — „დაესუენა მარდოქეს“ O, **ესთ. 12,1**; „დაღათუ ესენი დადუმნენ, ქვანი ღაღადებდენვე“ **ლ. 19,40**; „ნუ დაიდუმებ, ნუცა დაჰმშჳდნები“ **ფს. 82,2**; „დადუმენ და დაიყავ პირი“ **მრ. 4,39**; „დადუმნა მეფჱ იგი კითხვისაგან“ **ფლკტ. 158,24**; „დაადუმა უფალმან მისმან სიბრძნე მისი“ **იობ 34,17**; „სიონისათჳს არ დავდუმნე“ pb.,—„იერუსალემისათჳს არა დავაცადო“ O, **ეს. 62,1**.

**დადუმება** დუმილი: „ვითარ მრავალ დადუმება იყო“ **საქ. მოც. 21,40**; „უფროჲს დადუმება სცეს“ **საქ. მოც. 22,2**.

**დადუმებულ-ი** «უტყუ», გაჩუმებული: „დგა დადუმებული“ C,—„დაადგრა უტყუად“ **ლ. 1,22**; „იყო დადუმებულ“ **ლ. 1,20**; „დადუმებულ არიან ცოდვანი“ **იპ. რომ.-კურთხ. მოხ. 196,18**. იხ. დუმება.

**დადუხჭირება** დაუშნოება: „ფრიად დადუხჭირდის ხედვაჲ მათი“ **მ. სწ. 139,17**.

**დავაკება** გავაკება, მოსწორება: „მთანი დავავაკნე“ I, **ეს. 45,2**; „გზათა განჰკაზმვიდიედ და დაავაკებედ“ Ath.—**11,56г**. იხ. ვაკება.

**დავანება** «დადგინება», «ყოფა», «დაყოფა», «დადგრომა», დადგომა, დასახლება, დაბინავება: „არა მუნ კაცი, შემკრებელი მათი სახიდ დავანებისათჳს“ G,—„არავინ იყო კაცი, რომელმანმცა შეიყვანა იგი სახიდ და დამცა-ადგინა“ M, **მსჯ. 19,15**; „უბანთა ზედა არა დაივანო“ G,—„უბანთა ზედა ნუ იყოფი“ M, **მსჯ. 19,20**; „დაივანა მუნვე“ G, — „დაადგრა იგი“ M, **მსჯ. 19,7**; „დაივანეს მათ მუნ“ G,—„დაადგრეს მუნ“ M, **მსჯ. 18,2**; „სადაცა დაივანო, დავივანო“ G, — „სადაცა იყოფოდი, ვიყოფოდი მეცა“ M, **რუთ 1,16**; „დავივანოთ მუნ ღავაას შინა“ G,—„და ვიყუნეთ გაბაას“ M, **მსჯ. 19,13**.

**დავანებულ-ი** «დაბანაკებული»: „დავანებულნი ღელესა შინა“ G,—„დაბანაკებულ იყვნეს ღელესა მას შიდა“ M, **მსჯ. 7,12**. იხ. ვანება.

**დავარდნა** დავარდნა, «შევრდომა», «დაკლება», «დამდაბლება», «განრომა»; «დება»: „დავარდა ფერჴთა თანა მისთა“ DE,—„შეურდა ფერჴთა მისთა“ C, **ი. 11,32**; „არა დავარდა სიტყუაჲ ერთი ყოველთაგან სიტყუათა“ G,—„არა დააკლდა სიტყუაჲ ერთი ყოველთაგან სიტყუათა“ M, **ისუ ნ. 23,14**; „უკუეთუ დავარდეს (დამდაბლდეს G) ძმა შენი შენ შორის“ pb., **ლევიტ. 25,39**; „დავარდეს და თაყუანი-სცეს“ **მთ. 2,11**; „რომელი-იგი ეკალთა შინა დავარდა“ **ლ. 8,14**; „დავარდა (განერა O) ჭურჭერი, რომელსა იქმოდა თიჴისაგან, ჴელთა შინა მისთა“ I, **იერემ. 18,4**. „სიდედრი სიმონისი **დავრდომილ** იყო მჴურვალებითა“(!) DE,—„სიდედრი სიმონისი იდვა სიცხითა“ C, **მრ. 1,30**

**დავარვება** ტკივნეულება, შეწუხება, «განჭრეტა»: „თუალნი ქურივთანი არა დავარვენ“ O, — „ქურივთა თუალნი არა განვჭრიტე“ **იობ 31,16**. იხ. ვარვება.

**დავარცხნა**: „დაივარცხნე წუერი შენი“ **ი. ურჰ. 283r**. იხ. ვარცხნა.

**დავედრება** «ვედრად ქონება», მიბარება, დაბარება: „ვედრა, რომელი დაევედრა მას“ G,—„ვედრისა მისთჳს, რომელ ვედრად აქუნდა მას“ O, **ლევიტ. 6,4**; „ჴელოსანთა დაჰვედრებნ, რაჲთა მარჯუედ ექცეოდიან და არარას მიაჭირვებდენ“ **ი.-ე. 35,23**. იხ. ვედრება.

**დავით-ი** დავითნი: „დავითი მდინარე არს წყლისა ცხოველისაჲ“ Λ—**135, 429**.

**დავიწყება** მივიწყება, «დაფარვა»: „დაავიწყდა პურისა მოღებაჲ“ **მთ. 16,5**; „დამავიწყდა კეთილი“ I, **გოდ. იერემ. 3,17**; „რომელი იტყოდის ცრუსა, არავინ დავიწყდეს“ O,—„მიმთხუეველთა უსამართლოსა, არავისვე დაეფარვის“ pb., **სიბრძ. სოლ. 1,8**; „დაივიწყებენ და არღარა იჴსენებენ“ **მ. სწ. 269,25**. „რაჲთა არა სიღრმესა შეცჳვენ დავიწყებისასა“ O, **სიბრძ. სოლ. 16,11**.

**დავიწყებად-ი** დასავიწყებელი: „სიზმარი არს დავიწყებადი, ნუ გრწამნ მისი“ **მ. სწ. 259,1**. იხ. [ვიწყება].

**დავლტობა** იხ. დალტობა.

**დავრდომილ-ი** «მორეწე უპოვარი», «ჭირული», «გლახაკი», ღატაკი, დაჩაგრული, დავარდნილი, უძლური, სნეული: „არა დააკლო სასყიდელსა დავრდომილისა და მოქენისასა“ G,—„ნუ მოჰხუეჭ სასყიდელსა მორეწესა, უპოვარსა მას და ნაკლულევანსა“ M, **II შჯ. 24,14**; „დავრდომილ არს“ G,—„უპოვარ არს“ M, **II შჯ. 24,15**; „დევნა მან კაცი დავრდომილი (ჭირული Ꞇ) გლახაკი“ Ꞁ, **ფს. 108,16**; „უკუეთუ დავრდომილ იყოს ძმაჲ“ G,—„უკუეთუ გლახაკი იყოს ძმაჲ“ pb., **ლევიტ. 25,25**; „კარაული... დავრდომილი ტჳრთსა ქუეშე“ O, **გამოსლ. 23,5**; „ნუ ჰმძლავრობ დავრდომილსა, რამეთუ გლახაკ არს“ O, **იგ. სოლ. 22,22**; „დაჰჴურთნიდეს თავთა დავრდომილთასა“ O, **ამოს 2,7**; „დავრდომილნი კაცნი მშჳდობით განისუენებდენ“ I, **ეს. 14,30**; „გლახაკ და დავრდომილ ვარი მე“ **ფს. 68,30**. იხ. ვრდომა.

**დავრდომილობა** «გლახაკ ყოფა», გაღარიბება: „უკუეთუ დავრდომილობდეს ძმაჲ შენი, მყოფი შენ თანა“ G,—„უკუეთუ გლახაკ იყოს ძმაჲ შენი, რომელი შენ თანა არს“ pb., **ლევიტ. 25,35**.

**დავსება** ჩაქრობა: „საჴუმილი იგი ვნებათაჲ სიწმიდითა დავავსოთ“ **მ. ცხ. 15v**; „ვერ დაავსებს ცეცხლსა მას“ **მ. ცხ. 276v**. იხ. ვსება.

**დაზავება** «დადება»: „დაჰზავოს ცმელი მაცხოვარებისაჲ“ G,—„დასდვას ზედა ცმელი ცხორებისაჲ“ O, **ლევიტ. 6,11** იხ. ზავება.

**დაზავება** «სწავლა»; მშვიდობის ჩამოგდება, შერიგება: „დაზავებად ძეთა ისრაჱლისათა“ G,—„სწავლად ძეთა ისრაელისათა“ pb., **ლევიტ. 11,47**; „დაეზავამირიანს“ **ქ. ცხ. 74,1**; „დაიზავნეს“ **ქ. ცხ. 151,11**.

**დაზავებულ-ი** მორიგებული: „რამეთუ დაზავებულ არიან იგინი ოცდაოთხ დრაჰკნად“ **ლიმ. 55,31**. იხ. ზავება.

**დაზამთრება** ზამთრის გატარება: „რომელსა დაეზამთრა მას ჭალაკსა შინა“ **საქ. მოც. 28,11**. „მუნ ვირჩიე **დაზამთრებაჲ**“ **ტიტ. 3,12**.

**დაზარება**: „ვითარ არა დაიზარეთ სიშორისაგან გზისა მოსლვად ჩემ გლახაკისა“ **მ. სწ. 232,31**. იხ. ზარება.

**დაზახება** ყვირილი: „დაიზახნა მსაჯულმან მან ვითარცა ლომმან“ H—**341,126**. იხ. ზახება.

**დაზელა** დასრესა: „ვითარცა თიჴაჲ უბნისაჲ დავზილნე იგინი“ O, **II მფ. 22,43**; „ცჳლი არა თუ დალბეს და დაიზილოს, ვერ მიიღებს საბეჭდავსა კეთილად“ **მ. ცხ. 206v**. იხ. ზელა.

**დაზერგნა** დატკებნა: „დამზერგნოს მე გამოსლვასა მას თჳსსა“ **მ. ცხ. 359r**. იხ. ზერგნა.

**[დაზიდვა]** იხ. ზიდვა.

**დაზორვა** შეწირვა: „მიიყვანნეს და დაზორნეს იგინი წინაშე უფლისა“ O, **II მფ. 21,9**. იხ. ზორვა.

**დაზრუნვა** იხ. ზრუნვა.

**დაზულევა** დახსნა: „წესნი იგი დაიწუნენ და დაზულენ“ **II პეტრე 3,10**; „რაჲამს ესრეთ ესე ყოველნი დაზულებოდიან“ **II პეტრე 3,11**.

**დაზულეულ-ი** დანგრეული: „იყო ტაძარი დაზულეული“ Sin.—**11, 359r**. იხ. ზულევა.

**დაზჳნვა, დაძჳნვა** დადება, დახვავება, დამატება: „დაზჳნოს მას ზედა ყოვლად-დასაწუველი“ M, **ლევიტ. 6,12**; „დაჰზჳნა მას ზედა“ **III მფ. 18,33**; „ცოდვილმან დაჰზჳნოს ცოდვაჲ ცოდვასა ზედა“ O, **ზირ. 3,29**.

**დაზჳნულ-ი, დაძჳნულ-ი** დახვავებული: „კეთილი თუ დაზჳნულ იყოს“ O, **ზირ. 30,18**; „დამალნა იგინი შეშათა შინა სელის ლელწმისათა დაზჳნულისა მის მიერ ერდოსა ზედა“ G, **ისუ ნ. 2,6**; „შეკრიბნეს ყოველნი დაძჳნულსა მას ზედა სივრცესა ნავთასა“ Sin.—**11,396r**. იხ. ზჳნვა.

**დაზღვევა** «ზღვევა»: „დაზღვეულ ყონ იგი ასსა სიკლასა“ G,—„აზღვიონ მას ათასი სიკლაჲ ვეცხლი“ M, **II შჯ. 22,19**. იხ. ზღვევა.

**დათესვა** «თესვა»: „რომელი მოიღო კაცმან და დასთესა მტილსა თჳსსა“ **ლ. 13,19**; „ექუს წელ დასთესო აგარაკი შენი“ G,—„ექუს წელ სთესო ყანა შენი“ pb., **ლევიტ. 25,3**; „დასთესა ღუარძლი“ **მთ. 13,25**. „მიიტაცის დათე-

**ხული** იგი“ **მთ. 13,19**; „მიემსგავსების მონაზონი დათესულსა მას ყანასა“ Sin.—**97,52r**. იხ. თესვა.

**დათმენა** «დაშთომა», «მოთმენა», ატანა, ტვირთვა, დაცდა: „ამორრეველმან დაითმინა მკჳდრობაჲ აილომს შინა“ G,—„ამორეველი დაშთა დამკჳდრებად აელომს“ pb., **ისუ ნ. 19,49**; „რომელმან დაითმინოს სრულიად“ **მთ. 10,22**; „რომელ დაუთმენიეს მრავლითა სულგრძელებითა“ **ჰრომ 9,22**; „დავითმინო ვითარცა შობადმან“ O,—„მოვითმინე ვითარცა მშობიერმან“ pb., **ეს. 42,14**; „რომელნი დაითმინნა ქმრისაგან თჳსისა“ **შუშ. I, 63**; „ვერღარა დაითმინა კაცთა მათ კადნიერებაჲ“ **მრთ. S, ბ. კეს.40-თჳს 118,32**.

**დათმენა** მოთმენა, გაძლება, მხნეობა: „დათმენაჲ დავრდომილთაჲ არა წყმდეს სრულიად“ **ფს. 9,19**; „ივლტოდა, ვითარცა იხილა დიდი დათმენაჲ შენი“ **ანდ.-ანატ. 221,8**. იხ. თმენა.

**დათმობა** მოთმენა, ატანა, გაძლება, დაცდა; წინააღდგომა: „თმენით დაუთმე უფალსა“ **ფს. 39,2**; „ვერ დაუთმობდა ურვათა მათ“ **ფლკტ. 135,28**; „გლახაკმან ვერ დაუთმოს რიცხვასა“ **იგ. სოლ. 12,8**; „ვინ-მე დაუთმოს დღესა მას მოსლვისა მისისასა“ **მალ. 3,2**; „შთადევ იგი (წიგნი) ჭურჭერსა კეცისასა, რაჲთა დათმოს დღეთა მრავალთა“ O, **იერემ. 32,15**; „დამითმეთ მე“ **სოფ. 3,8**; „თოვლი და მყინვარი დაუთმობდა ცეცხლსა და არა დადნებოდა“ O, **სიბრძ. სოლ. 16,21**; „ვერ დაგითმო შენ“ **ფიზ. XXIX, 22**. იხ. თმობა.

**დათოება** დათოვება: „ჭშირად, ვითარცა თოვლსა, დაათოებდეს ისარსა მონათა ამათ შენთა ზედა“ **II მფ. 11,24**. იხ. თოება.

**დათრგუნვა** «დატკეპნა», «ბოროტის-დადება», გათელვა, გაქელვა: „ვითარცა მეკეცჱ, რომელი დასთრგუნავნ თიჴასა“ O,—„ვითარცა მეკეცემან-ლა დატკეპნის თჳსი იგი თიჴაჲ“ I, **ეს. 41,25**; „ზაკვისა მათისათჳს დასთრგუნენ იგინი“ Ꮯ,—„ზაკუვისა მათისათჳს დასდევ მათთჳს ბოროტი“ Ꮧ, **ფს. 72,18**; „რაჲთა არა დათრგუნონ იგი ფერჴითა მათითა“ **მთ. 7,6**; „დამთრგუნა მე კაცმან“ **ფს. 55,2**; „დასთრგუნევდ მდინარეთა შენთა“ O, **ეზეკ. 32,2**; „ზღურბლნი კარისა მისისანი დათრგუნენინ ფერჴმან შენმან“ O, **ზირ. 6,36**. „მიგეც ძალი თქუენ **დათრგუნვად** გუელთა და ღრიაკალთა“ **მ. სწ. 80,32**. იხ. თრგუნვა.

**დათრევა** იხ. თრევა.

**დათრ(ვ)ობა** დათრობა, ბევრის შესმა: „რაჟამს დაითრვნიან, მაშინ ჯერკუალიცა (ღჳნოჲ ამსახუროს)“ C,—„ოდეს დათრვნიან, მაშინ უჯერესიცა (ღვნოჲ წარმოდგის)“ DE **ი. 2,10**; „დავათრვნე ისარნი ჩემნი სისხლითა“ GM, **II შჯ. 32,42**; „სასუმელმან შენმან დამათრო მე, ვითარცა ურწყულმან“ **ფს. 22,5**; „დაათრო წჳმამან ქუეყანაჲ ჩუენი“ **მ. სწ. 65,27**; „ნუ დაითრვები და ნუ ჰნაყროვნობ საჭმელთა ზედა“ H—**622,8r**. იხ. თრვობა.

**დათუ** დათვი: „ჭარი და დათჳ ზოგად ძოვდენ“ I, **ეს. 11,7**; „შევემთხჳო მათ ვითარცა დათჳ განკრთომილი“ O, **ოვსე 13,8**; „გარდამოჴდეს მისა ორნი დათუნი ჭურელთაგან თჳსთა“ **ფლძტ. 156,10**.

**დათუ** ბოძის თავი (საბა): „მოიღო წიგნი იგი და დათუსა განდგა და აღმოიკითხა იგი“ Sin.—**11, 261r**.

**დათუალვა** ჩათვლა, მითვლა: „რომელი ჩემი იყო შენ ზედა, მისგანი გიბრძანე, რაჲთა დამითუალო“ **მ. სწ. 34,5**. იხ. თუალვა.

**დათქმა, დანთქმა** შთანთქმა, ჩაყლაპვა ,დამხობა, დახრჩობა: „მოქცევამან დამთქა მე“ **ფს. 68,3**; „დაითქა სიკუდილი ძლევითა“ **I კორ. 15,54**; „დათქა უფალმან უწყალოდ ყოველი შუენიერებაჲ იაკობისი“ O, **გოდ. იერემ. 2,2**; „დაითქნეს ქუესკნელად ბჭენი მისნი“ O, **გოდ. იერემ. 2,9**; „რაჲთა დაჲთქას უხილავი იგი ფარაო“ **დ. დ. 125,11**. „**დათქმულსა** მას უშჯულოებისაგან ადრე შჯულისა მიერ გამოეცხადე“ **გან. ი. 200,15**. იხ. თქმა/ნთქმა.

[**დათქუმა**] იხ. თქუმა.

**დათხევა** «მოღურა», «დასხმა», დაღვრა: „დასთხიონ ძეთა აჰრონისთა... სისხლი იგი მისი საკურთხეველსა ზედა“ O,—„მოღუარონ ძეთა აჰრონისთა... სისხლი საკურთხეველსა ზედა“ G, **ლევიტ. 3,2**; „სადა-იგი დასთხიონ ნაცარი“ O,—„სადა დაასხიან ნაცარი“ G, **ლევიტ. 4,12**; „ქუეყანასა დასთხიეთ იგი ვითარცა წყალი“ **M, II შჯ. 12,16**. „**დათხევად** სისხლისა უბრალოჲსა“ **ეს. 59,7**; „თჳნიერ სისხლისა დათხევისა არა იყო მოტევება“ **ჰებრ. 9,22**; „დათხევაჲ სისხლისაჲ არნ ლალვასა ამპარტავანისასა“ O, **ზირ. 27,16**; „განვიდის გარე დათხევად წყლისა“ A—**92,108r**. „**დათხეული** ქუეყანასა ზედა“ **მთ. 23,35**. იხ. თხევა.

**დათხევა** «დატევება», დაგდება, დაყრა; «დასხმა», «მოთხევა», «განთხევა», «გა(ნ)ცუეთა», «მოღურა»: „არა დავსთხინნე იგინი“ I,—„არა დაუტევნე იგინი“ O, **ეს. 41,17**; „არა დაგუთხიენ ჩუენ“ **II ეზრა, 9,9**; „ნუ დაგუთხევ ჩუენ ჴელთაგან შენთაჲსა“ O, **ნეემ. 1,11**; „მოვიხუენ ორნივე იგი ფიცარნი ორთავე ჴელთა ჩემთაგან და დავსთხიენ იგინი“ **M, II შჯ. 9,17**; „დასთხია ქუეყანასა ზედა (შარავანდი)“ **ფლკტ. 155, 20**; „ვითარცა სკორჱ დასთხინე (განსთხინე O) იგინი“ I, **ეს. 30,22**; „დასთხია საჭურველი თჳსი და ძწოლაჲ შეედვა“ **მ. სწ. 293,11**; „მუნ დავითხიო სიძვისა მიერ ჩემისა“ G,—„მუნ გავცუთე (განვსცთჱ O) სიძვითა ჩემითა“ I, **ეს. 2,20**; „სადა-იგი დასთხიონ ნაცარი“ O,—„სადა დაასხიან ნაცარი“ G, **ლევიტ. 4,12**; „სისხლი მისი დასთხიოს კედელსა მას თანა საკურთხეველისასა“ O,—„სისხლი მისი მოსთხიოს ხარისხსა მას თანა საკურთხეველისა“ G, **ლევიტ. 4,25**; „დასთხიონ... სისხლი იგი მისი საკურთხეველსა“ O,—„მოღუარონ... სისხლი საკურთხეველსა ზედა“ G, **ლევიტ. 3,2**; „დასთხიენ შვილნი მათნი“ **M, იობ 39,4**.

**დათხეულ-ი** მოშვებული, ჩამოყრილი: „ჴელნი დათხეულ და მუჴლნი დაჴსნილ“ O, **ზირ. 25,31**. იხ. თხევა.

**დათხზვა** დაწნვა, ქსოვა: „დაეთხზნეს მშობელთა ჩემთა (თმანი თავისა ჩემისანი)“ Sin. — **11,252r**; „ეთხზა ფრიად ბაიაჲ... ვიდრე აქა ჟამადმდე დამითხზავს ოცი მჳარი“ **მ. ცხ. 236r**. „პალეკარტი სევინისაჲ, რომელ არს **დათხზული** ბაიაჲსაჲ“ **მ. ცხ. 165v**. იხ. თხზვა.

**დათხრა** მოთხრა, გათხრა, გამოთხრა: „მპარავთა დათხარიან“ **მთ. 6,19**; „არამცა უფლო (არა უტევა DE) დათხრად (+გუერდი DE) სახლისა თჳსისა“ **C, მთ. 24,43**;

„რაჲთა არა კედელი დაითხაროს“ **თომა მოც. 18,41**; „კედელი დაითხარებოდა და საფასე არა განიპარებოდა“ **ათ. მრთ. 175r**. იხ. თხრა.

**დაკარვება** «დამკჳდრება»: „გამოსავალთა მისთა ზედა დაიკარვოს“ G,—„განშორებულსა მას დაემკჳდროს“ M, **მსჯ. 5,17**. იხ. [კარვება].

**დაკაფა** დაჭრა: „სერტყები დაჰკაფეთ“ M, **II შჯ. 7,5**. იხ. კაფა.

**დაკერულ-ი** დაკერილი: „ძუელსა რასმე დაკერულსა და ფლასისასა ჩააცუმიდეს“ **მ. ცხ. 117v**. იხ. კერვა (-ული).

**დაკიბულ-ი** კიბის საფეხური: „აღმოჴდა დაკიბულსა მას“ **ფლპ. მოც. 8,85**; „მრავალსა მას დაკიბულსა აღიყვანნა“ **მრთ. D, ხ. გაბ.-მოც. საკ. 335**. იხ. კიბე.

**დაკიდება** ჩამოკიდება: „ძეწნთა ზედა შორის მისსა დავჰკიდეთ საგალობელი ჩუენი“ C, **ფს. 136,2**; „დაჰკიდე შენცა ესე საჭურველი კედელთა სენაკისა შენისათა“ **მ. სწ. 160,14**. „**დაკიდებად** მას ზედა ყოველივე ჭურჭერი“ O, **ეზეკ. 15,3**; „დავწრიდოთ სისხლი მათი თავდაქცევით დაკიდებითა“ Ath.—**11,258v**.

**დაკიდებულ-ი** «ძნელოვანი»: „იქმნეს... სამალავები მთათა შინა და ქუაბები და დაკიდებულები“ G,—„იქმნეს... საყოფლები მთათა შინა და ქუაბთა და ძნელოვანთა“ M, **მსჯ. 6,2**. იხ. კიდება.

**დაკირთება** დამონება: „დაკირთებულ ვიყვენით ჩუენ ფარაოჲსა ეგჳპტესა“ M, **II შჯ. 6,21**; „წესთა მათ ქუეშე ამის სოფლისასა ვიყვენით დაკირთებულ“ **გალ. 4,3**. იხ. კირთება.

**დაკლება** «მოკლება», «დავრდომა», «განსხუაჴმავება», «მოხუეჭა», ჩამორჩენა: „დააკლოს მოგებაჲ მისი“ pb.,—„მოაკლოს მოგებაჲ მისი“ G, **ლევიტ. 25,16**; „არა დააკლდა (არა დავარდა G) სიტყუაჲ ერთი ყოველთაგან სიტყუათა“ GM, **ისუ ნ. 13,14**; „ნუმცა რაჲ დააკლდების მას მაგათ თქმულთაგანი“ O,—„ნუმცა რაჲ დავარდების სიტყუათა შენთაგანი“ M, **ესთ. 6,10**; „არა დააკლდა მათგანი“ M,—„არა განსხუაჴმავდა მათგან“ G, **ისუ ნ. 23,14**; „არა დააკლო სასყიდელსა დავრდომილისა და მოქენისასა ძმათა შენთაგანისა“ G,—„ნუ მოჰხუეჭ სასყიდელსა მორეწესა, უპოვარსა მას და ნაკლულევანსა, რომელი იყოს ნათესავისა შენისაგან“ M, **II შჯ. 24,14**; „ნუ დააკლდები დღეთა შენთა კეთილსა“ O, **ზირ. 14,14**; „დავაკლებ სულსა ჩემსა კეთილისაგან“ O, **ეკლეს. 4,8**; „ნუუკუე დავაკლდებით შეწირვად ძღუენსა უფლისა ჟამისასა“ G, **რიცხ. 9,7**.

**დაკლება** ნაკლულევანება: „დაკლებაჲ მეოთხისაჲ მის ათეულისაჲ აღავსე“ **ორმეოც. B, 139,25**; „არა არს დაკლება და შემატება“ O, **ზირ. 18,5**.

**დაკლებულ-ი** მოკლებული, დაჩაგრული, ჩამორჩენილი: „დაკლებული იგი თქუენგან ღაღადებს“ **იაკ. 5,4**; „ჰგონებდეს ვინმე თქუენგანი დაკლებულად თავსა თჳსსა“ **ებრ. 4,1**; „ეკრძალენით, ნუ ვინმე დაკლებულ იყოს მადლისაგან ღმრთისა“ **ებრ. 12,15**; „თქუენი იგი დაკლებული ამათ აღავსეს“ **I კორ. 16,17**. იხ. კლება.

**დაკლეტა** დახურვა, დახშვა: „დაჰკლიტე კარი და დაჰბეჭდე ბეჭდითა შენითა“ O, **დან. 14,10**. იხ. კლეტა.

**დაკლვა** დაკვლა, მოკვლა, შეწირვა: „უსხები ჩემი დამიკლავს“ C, **მთ. 22,4**; „დაკალ და ჭამე“ **საქ. მოც. 10,14**; „რაჲთა დაკლოდიან მუნ“ O, **ეზეკ. 40,39**; „დაკლან ჴბოჲ იგი წინაშე უფლისა“ M, **ლევიტ. 1,5**; „დაუკლნეს ძენი და ასულნი მათნი ეშმაკთა“ **ფს. 105,37**; „უკუეთუ დაკლან საკლველი“ O, **ოვსე 8,13**. „ადგილსა ამას **დაკლვისა** ჩუენისასა“ **მსკ. 53,22**. იხ. კლვა.

**დაკლულ-ი** დამცრობილი: „დაკლულ არს ჰასაკითა მაგისი“ **ფლკტ. 150,30**. იხ. კლება; შდრ. დაკლებული (დაკლება).

**დაკნინება** «დამცირება»: „დააკნინოთ დასაპყრობელი მათი“ G,—„დაუმციროთ სამკჳდრებელი მათი“ pb., **რიცხ. 33,54**; „უკუეთუ დააკნინო თავი შენი, ჰპოვო განსუენებაჲ“ **მ. ცხ. 59v**. იხ. კნინება.

**დაკოდა** დახეჩა, დაჭრა: „დაკოდა შეშაჲ მსხუერპლისათჳს“ O, **დაბ. 22,3**; „ცულითა დაკოდნეს ბჭენი მათნი“ **ფს. 73,6**. იხ. კოდა.

**დაკორტნა** შეწუხება, «დაქენჯნა»: „ყოველთა უძლურთა, რომელნი არიედ ჴელმწიფებასა თქუენსა ქუეშე, მათ დაჰკორტნიდით“ O,—„ყოველთა ჴელის-ქუეშეთა დაჰქენჯნით“ pb., **ეს. 58,3**. იხ. კორტნა.

**დაკორტნილ-ი** ფრთა-გაცლილი, გაყვლეფილი: „უცხოთა მიერ ნადირთა და მფრინველთა ველურთა დაკორტნილი (ტრედი), განჰრყუნის შუენიერებასა თჳსსა“ **მ. ცხ. 453v**. იხ. კორტნა.

**დაკრება** «შეკრება», «დაქოლვა», შეგროვება, თავის მოყრა, მოქცევა, დაცემა, დაყრა; „რომელთაცა დაკრიბონ (შეკრიბონ O), მათცა შეჭამონ იგი“ I, **ეს. 62,9**; „ქვა დაჰკრიბოს მას“ pb.,—„დაქოლოს იგი ქვითა“ G, **ლევიტ. 20,3**; „არა მაქუს, სადა დავკრიბო ნაყოფი ესე ჩემი“ **ლ. 12,17**; „დაგკრიბონ შენ ზედა ქვაჲ“ O, **ეზეკ. 16,40**; „დაჰკრიბა თავსა მისსა (უკეთურებაჲ)“ **I მფ. 25,39**; „ქვები აღიღეს, რაჲთამცა დაჰკრიბეს მის ზედა“ C, **ი. 8,59**; „დაჰკრებ ცეცხლსა მისსა ზედა შეშასა“ **ზირ. 29,9**; „დაჰკრიბის წყლულებაჲ წყლულებასა“ O, **ზირ. 34, 40**; „ნუ მას ზედა დაჰკრებ ბრალსა“ **მ. ცხ. 229v**.

**დაკრება ნაყოფისა** «მონაყოფება»: „დაიკრიბეს ნაყოფი იგი ფინიკელთა“ M,—„მოინაყოფეს სოფელი ფინიკელთაჲ“ G, **ისუ ნ. 5,12**.

**დაკრებულ-ი** ნაგერალი: „ამას წელსა შეშჭამო დაკრებული შენი“ O, **IV მფ. 19,29**. იხ. კრება; ქვადაკრებული.

**დაკრვა** «შეკრვა», აკვრა, ალაგმვა, დამაგრება: „არა დაუკრა (შეუკრა) პირი ჴარსა მლეწველსა“ **I კორ. 9,9**; „დაკართ იგი ძნეულად“ **მთ. 13,30**; „ჴარსა მეკალოესა არა დაუკრა პირი“ **I ტიმ. 5,18**; „რაჲთა დაიკრას პირი სიკუდილმან“ **კ. იერ.-ნათლისღ. 88,23**; „ფერჴნი მათნი დაუკრნეს ძელსა“ **ვარ. 804**.

**დაკრულ-ი** «შეკრული», დადებული: „რაოდენი (ჭურჭელი) არა დაკრულ იყოს საკრველითა მას ზედა“ G,—„რომელ არა იყოს შეკრული და სამურუელი მას ზედა“ pb., **რიცხ. 19,15**. იხ. კრვა; პირს-დაკრვა.

**დაკრტნა** ფრთების დაგლეჯა: „მართუეთა მათ დაჰკრტნნიან ძუელნი ფრთენი“ **ფიზ. XI, 10**. იხ. კრტნა; შდრ. დაკორტნა.

**დაკრძალვა** გაფრთხილება, დაცვა, შენახვა, დაფლვა, დაფარვა, დახშვა, დადება: „დაჰკრძალეთ, ვითარცა იცით“ **მთ. 27,65**; „ვერ დაიკრძალოს სიტყუაჲ“ O, **ზირ. 8,20**; „ფერჴნი მათნი დაკრძალნა ჴუნდსა შინა“ **საქ. მოც. 16,24**; „კარი სამოთხისაჲ დაჰკრძალეთ“ O, **დან. 13,17**; „დაჰკრძალნეს მასვე ადგილსა“ **ოსკ. 20,9**; „დაკრძალნა იგინი საფლავსა შინა ახალსა“ **მ. ცხ. 262r**.

**დაკრძალულ-ი** «დაჴშული», «დაბეჭდილი», გახვეული, დაცული: „იხილეს კარი... დაკრძალული (var. დაჴშული, დაბეჭდილი) და ბეჭედი ეგო“ **თეოდრ. 558**; „აჰა ვეცხლი შენი, რომელი მაქუნდა დაკრძალული სუდარსა“ **ლ. 19,20**; „მისცა მას კისაკი თჳსი დაკრძალული საფასითა და დაბეჭდული“ **H—341,24**.

**დაკრძალულად** შეკრული სახით: „სადა იყო მჯდომარჱ დაკრძალულად იოვანე“ **ი. მოც. 70,27**. იხ. კრძალვა.

**დაკუეთა** დაჭრა: „გულის-თქუმითა დაჰკუეთნეს ძარღუნი კუროსა“ O, **დაბ. 49,6**; „კირნი დაჰკუეთნეს კუროსა“ **იპ. რომ.-კურთხ. ისაკ. და იაკ. 60,9**. იხ. კუეთა.

**დაკუეთება** დანარცხება, დახეთქება, დამდაბლება: „სადაცა დააპყრის, დააკუეთის (დაჰკუეთის C)“ DE, **მრ. 9,18**; „შენ აღმიღე და დამაკუეთე მე (დამკუეთე მე C)“ Ղ, **ფს. 10,11**; „უპყარ ფერჴი მისი და დააკუეთე ქუეყანად“ **მ. ცხ. 264v**. იხ. კუეთება.

**დაკუეცა** მოკრეჭა: „დაუკუეცეს მას თმაჲ“ O, **დაბ. 41,14**. იხ. კუეცა.

**დაკუმევა** კმევა: „ნაცარსა საცეცხურთასა ჭამნ პურსა თანა, რომელი-იგი დააკუმის უფალსა სამეუფოჲსა მის მსხუერპლისასა“ **მ. ცხ. 111v**. იხ. კუმევა.

**დაკჳრვება** «განკჳრვება», «კჳრვება», «შეცბუნება», «დასულება», «განკრთომა», «თუალ-ხუმა», გაოცება, გონის დაკარგვა, გაშტერება, გასულელება, შეშინება: „დაუკჳრდა მათ საკჳრველითა დიდითა“ C,—„განუკჳრდებოდა მათ განკჳრვებითა დიდითა“ DE, **მრ. 5,42**; „დაუკჳრდა“ DE,—„შეცბუნდეს“ C, **მრ. 9,15**; „მოწაფეთა დაუკჳრდებოდა“ DE,—„მოწაფენი... დასულებულ იყვნეს“ C, **მრ. 10,24**; „კაცთ-მოყუარებისა მისთჳს დაგიკჳრდინ“ **ოქრ.-მარხ და იონ. 102,36**; „დაუკჳრდა“ C,—„განჰკრთეს“ DE, **მრ. 16,5**; „დაუკჳრდეს არარაჲ უშიშად“ O, **ზირ. 40,7**; „დაუკჳრდებოდა მოწაფეთა მისთა“ **მრ. 6,51**; „შეგეშინოს და დაგიკჳრდეს გულითა“ I, **ეს. 60,5**; „განეიცადენ საქმენი შენნი და დამიკჳრდა“ O, **ამბ. 3,2**; „დაუკჳრდებოდა სიტყუათა მათ“ C,—„უკჳრდა სიტყუაჲ იგი“ DE, **ლ. 2,18**; „რომელსა არა დაუკჳრდების პირი კაცისაჲ, არცა მიიღებს ქრთამსა“ G, — „რომელმან არა თუალ-ახუნის, არცა მიიღის ქრთამი“ M, **II შჯ. 10,17**.

**დაკჳრვება** «განზრახვა», გონებაში ჩავარდნა; გაოცება; გაკვირვება: „იყო დაკჳრვებასა მათსა მისთჳს“ C,—„იყო განზრახვასა მას მათსა ამისთჳს“ DE, **ლ. 24,4**; „კაცად-კაცადსა თანა დაკჳრვება იქმნებოდა“ **რიფს. 167,34**; „დასულბა ისაკი დაკჳრვებითა დიდითა“ **იპ. რომ.-კურთხ. ისაკ და იაკ. 62,9**.

**დაკჳრვებულ-ი** გაკვირვებული, გაოცებული; «დასულებული»: „დაკჳრვებულ ვარ“ **ფლკტ. 152,34**; „დაკჳრვებულ არს გული შენი“ **III ეზრა 4,2**; „მოწაფეთა დაუკჳრდებოდა“ DE, — „მოწაფენი... დასულებულ იყვნეს“ C, **მრ. 10,24**. იხ. კჳრვება; შდრ. დასაკჳრვებელი.

**დალაშქრვა** მიმართვა: „დალაშქრეთ უდაბნოს გზასა ზღჳსა მეწამულისასა“ G, **II შჯ. 1,40**. იხ. ლაშქრვა.

**დალბილება** დარბილება: **ბას. კეს.-ოქრ. სახუმლ. გვ. 40***.

**დალბობა** დადნობა; დასველება, დანამვა: „ფიცხელ არს რკინაჲ, ხოლო ცეცხლმან დაალბის იგი“ **მ. სწ. 309,3**; „დამილბენ ჩუენ პაქსიმადი“ **მ. ცხ. 72r**; „შეკრა კონაჲ დიდი და დაალბო“ **მ. ცხ. 191v**. იხ. ლბობა.

**დალევა, დალევნა** გამოლევა, მოკლება: „დაილია წყალი ჩემი და ფინიკი იგი“ **მარკ. 248**; „დამილევიან დღენი ჩემნი ბოროტთა შინა საქმეთა“ **მ. სწ. 247,11**.

**დალევად-ი** გამოსალევი, მოსაკლები: „იქადის მამასა ქუეყანისასა დალევადსა“ **მ. სწ. 106,18**. იხ. ლევა/ლევნა.

**დალეწ(ვ)ა** «განლეწა», «მოოჴრება», დაფშვნა, შემუსვრა, დამსხვრევა: „დაჰლეწნე მთანი და დაჰმწუილნე ბორცუნი“ I,—„განჰლეწო მთა, დააწულილნე ბორცუნი“ O, **ეს. 41,15**; „სახლნი მეფისა ბაბილონისანი ვითარცა კალონი მსთულებელისანი დაილეწნენ“ O,—„სახლნი ბაბილონისანი ვითარცა კალო ოჴერი მოოჴრდენ“ **pb., იერემ. 51,33**; „მრავალჯერ დალეწვითა“ **ფლკტ. 157,8**; „წათითა დალეწნეს წუენი მათნი“ B, **სბსტ., 140,21**; „არა დაილეწოს კეცის ჭური“ **მ. სწ. 309,34**; „სერობინნი დაილეწებოდიან შიშისაგან“ **მ. სწ. 124,16**. „მრავალჯერ ქვითა **დალეწვითა** მით უმეტჱს დამაშურალ ხარ“ **ფლკტ. 157,8**.

**დალეწილ-ი/დალეწულ-ი** შემუსრვილი: „დალეწილი“ **მრკ. 253r**; „წმიდანი იგი, დალეწულნი წათითა, აღმოუტევებდეს სულსა“ B, **სბსტ. 141,4**. იხ. ლეწ(ვ)ა.

**დალიჭ-ი** დარბაზი, სასამართლო, «პასტოფორიონი»: „შეიყვანე... დალიჭთა ძეთა ანიაჲსთა“ O,—„შევიყვანე... პასტოფორიონსა ძისა ანანისსა“ **pb., იერემ. 35,4**; „დაჯდა დალიჭსა მასვე“ **ფლკტ. 149,36**; „წარვდგეთ დიდსა მას დალიჭსა წინაშე მეფისა ჩუენისა იესუ ქრისტესა“ **მ. ცხ. 231r**; „ბრძანა მოყვანებაჲ დალიჭსა მას განსაკითხავსა“ **ხარიტ. 148v**.

**დალოდება** დახვედრება, შემზადება: „ნავი მცირე დაალოდონ მას ერისა მის გამო“ **მრ. 3,9**. იხ. ლოდება.

**დალპობა**: „ვიდრემდე დალპენ ჴორცნი მისნი“ **იობ 33,21**; „ნაყოფი მისი დალპეს“ O, **ეზეკ. 17,6**; „შეყროლდეს, დალპეს წყლულებანი ჩემნი“ **ფს. 37,6**; „უკუეთუ უტევნე იგინი (სამოსელნი) და არა ამზევნებდე, თჳთ დალპენ იგინი“ **მ. ცხ. 251r**. იხ. ლპობა.

**დალპოლვა** დალპობა: „დალპოლვა“ **კ. იერ.-აღდგომ. 153,28**. იხ. ლპოლვა.

**დალტობა, დავლტობა** «დასოვლება», დანამვა: „ამან ცრემლითა დაალტვნა ფერჴნი ჩემნი“ **ლ. 7,44**; „მოიღო მაქმაჲ და დაავლტო წყალსა“ O, **IV მფ. 8,15**; „სარეცელი ჩემი დავალტვე ცრემლითა ჩემითა“ **ფს. 6,7**; დაილტვნენ მთანი სისხლითა მათითა“ O,—„დასოვლდენ მთანი სისხლისაგან მათისა“ G, **ეს. 34,4**. იხ. (ვ)ლტობა.

---

* წყაროოფანქრითაა მიწერილი (რედ.).

**დამაბნელებელ-ი** რაც აბნელებს: „ნუმცა გუეწევის ბნელი იგი დამაბნელებელი“ **რიფს. 164,22**; „გონებისა დამაბნელებელი“ **ლონგ. 189,36.** იხ. დაბნელება.

**დამაბრკოლებელ-ი** შემფერხებელი, შემცთენი, შემშლელი: „დამაბრკოლებელ ხარ შენ ჩემდა“ **მთ. 16,23**; „დამაბრკოლებელი ისრაჱლისაჲ, რომელმან შეურაცხ-ყო შეჩუენებული“ **A—570, I ნშტ. 2,7**; „უღირს მონაზონსა, რაჲთა არა იყოს ...ვისა დამაბრკოლებელ“ **მ. ცხ. 36r.** იხ. დაბრკოლება.

**დამადნობელ-ი**: „ძვალისა დამადნობელ არიან“ (!) **236r.** იხ. დადნობა.

**დამათრობელ-ი** «თაფლუჭი»: „ნუ ჰსუამ ღჳნოსა და დამათრობელსა“ G,—„ნუ ჰსუამ ღჳნოსა და თაფლუჭსა“ M, **მსჯ. 13,4.** იხ. დათრობა.

**დამაკება**: „რაჟამს დამაკდებიედ ცხოვარნი და მუცლად იღებედ“ O, **დაბ. 30,41.** იხ. მაკ(ნ)ება.

**დამალვა** «მიფარვა», «დაფლვა», «დადარნება»: „დაემალა მათგან“ DE,—„მიეფარა მათგან“ C, **ი. 12,36**; „სერტყთა შინა დაემალნეს“ I, **იერემ. 4,29**; „დამალა (დაჰფლა C) ვეცხლი იგი“ **მთ. 25,18**; „დამალა იგი პირისაგან გოთოლიაჲსა“ M, **II ნშტ. 22,11**; „დაიმალნეს (დასხდეს G) საშუვალ ბეთელსა“ M, **ისუ ნ. 8,9**; „დაიდარნა (დაიმალა M) ველსა შინა“ G, **მსჯ. 9,43**; „დაიმალა ჭევთა მათ ნაღუარევთასა“ O, **I მფ. 15,5.**

**დამალულ-ი** «დაფარული», საიდუმლო; სასირცხო ადგილი: „არიან ვინმე ქუაბსა ერთსა დამალულ“ **ანდ.-ანატ. 192,8**; „სანთელი შჯულსა შინა ჴჳმირსა ქუეშე დამალულ იყო“ **იპ. რომ.-კურთხ. ისაკ და იაკ. 4,1**; „დამალული, რომელი არა საცნაურ იყოს“ **ლ. 12,2**; „(იყვნეს) დამალულ საყოფელსა მას მეფეთასა“ **რიფს. 167,5**; „შეიპყრა დამალული მისი“ O,—„დაშთეს დაფარულნი მისნი“ pb., **აბდ. 1,6.** იხ. მალვა.

**დამამდაბლებელ-ი** შემაწუხებელი, შემავიწროებელი: „მივსცე იგი... დამამდაბლებელთა შენთასა“ I, **ეს. 51,23.** იხ. დამდაბლება.

**დამამტკიცებელ-ი** «განმამტკიცებელი»: „ეფრემ დამამტკიცებელი თავისა ჩემისაჲ“ Ꞇ,—„ეფრემ, განმამტკიცებელი თავისა ჩემისაჲ“ Ꞁ, **ფს. 107,9.** იხ. დამტკიცება.

**დამართ** ძირს, ქვემოთ; «მართლ-ქუე», «შთამართ»: „აღიხილნენ თუალნი ზეცად და ქუეყანად დამართ“ O,—„მოიხილონ ცად მიმართ ზე და ქუეყანად დამართლ ქუე“ G, **ეს. 5,30**; „(ვიხილე) დამართ—ცეცხლი“ O,—„(ვიხილე) შთამართ—ცეცხლი“ **ეზეკ. 8,2**; „შენ დაჰჭდე დამართ“ M, **II შჯ. 28,43.** იხ. მართ.

**დამართებით** პირისპირ: „დამართებით ნოპატსა მთასა“ **მსკ. 25,5**; „დადგა იგი გარეშე სენაკსა დამართებით სარკუმელსა ბერისასა“ **მ. ცხ. 425v.** იხ. მართ.

**დამარილება** «შემარილება»: „რაჲთა-მე დაიმარილოს?“ **მთ. 5,13**; „ყოველივე შესაწირავი მსხუერპლისა თქუენისაჲ მარილითა დაიმარილენ“ M, **ლევიტ. 2,13**; „რაჲთა დაიმარილოს?“ DE,—„რაჲ-მე შეიმარილოს?“ C, **მრ. 9,50.** იხ. მარილება.

**დამარღუეველ-ი** დამაქცეველი: „სიცილი [უქმარ არს და უსარგებლო და უფროჲსღა დამარღუეველ შენებულსა“ **მ. სწ. 228,15.** იხ. დარღუევა.

**დამარხვა** «დასხმა», «დაცვა», «ცვა», შენახვა, დაფლვა, «მოხედვა»: „დაემარხნეს (დაესხნეს C) ყოველნი ესე სიტყუანი გულსა თჳსსა“ **ლ. 2,51**; „დაიმარხეთ (დაიცევით G) მღდელობაჲ თქუენი“ M, **რიცხ. 18,7**; „დათუ-იმარხნენ გზანი უფლისანი“ M,—„უკუეთუ დაიცვენ გზასა უფლისასა“ G, **მსჯ. 2,22**; „დაჰმარხეს იგი ჩემსა მას ახალსა სამარხოსა“ **პოვნა სტეფ. 500**; „დავიმარხნეთ თავნი ჩუენნი ყოვლისაგან ბოროტისა“ **მ. სწ. 26,4**; „დაიმარხეთ გულითა თქუენითა ყოველივე სიტყუა ესე“ pb.,—„მოხედეთ გულითა თქუენითა ყოველთა ამათ სიტყუათა მიმართ“ G, **II შჯ. 32,46.**

**დამარხვა** დაცვა, შენახვა: „დამარხვა მცნებათა ღმრთისათა“ **I კორ. 7,19**; „მიგეც თქუენ დამარხვაჲ ყოველთა დასაბამთა ჩემთაჲ“ G,—„მიგეც თქუენ საცავი იგი პირველ ნაყოფთა ჩემთა“ pb., **რიცხ. 18,8.**

**დამარხულ-ი** შენახული, დაფლული: „ცათა შინა დამარხულ არს“ **მრთ. A, ათ. ალექს.-ანტ დ. 20r**; „გზასა მას დამარხული დგას“ **იპ. რომ.-კურთხ. ისაკ და იაკ. 4,10.**

**დამარხულად** საცავად: „იხილე სახლთა მატიანთასა, სადა ძეს წიგნები საჴსენებელთაჲ დამარხულად მეფისა კჳროსისი“ O, **I ეზრა 6,21**; „დამარხულად გედვას იგი დღისა მის ჴირისათჳს“ **მ. სწ. 89,21.** იხ. მარხვა; შდრ. დასამარხველი (-ლად).

**დამასხმელ-ი** დამნერგველი: „დამასხმელი იგი (ნერგისაჲ) უბრალო არს“ **მრთ. A. კ. იერ.-სინან. 64.** იხ. დასხმა.

**დამატება** იხ. დამეტება.

**დამაყდუნებელ-ი** დამაყენებელი, დამაბრკოლებელი: „ღმრთის-მსახურებისა დამაყდუნებელ“ **ლონგ. 189,35.** იხ. დაყდუნება.

**დამაყენებელ-ი** დამაბრკოლებელი, შემაფერხებელი: „მოთმინებისა დამაყენებელ“ **ლონგ. 189,35**; „ცოლი საფრჴე და საცთურ ექმნების და დამაყენებელ ყოველსა საქმესა კეთილსა“ **მ. სწ. 120,34.** იხ. დაყენება.

**დამაშურალ-ი** «მაშურალი», ნაშრომი, გარჯილი, დაქანცული: „იესუ, დამაშურალი გზისა მისგან, ჯდა წყაროსა მას თანა“ C,—„იესუ, მაშურალი სლვისა მისგან, დაჯდა წყაროსა მას ზედა“ DE, **ი. 4,6**; „იყვნეს დამაშურალ“ **მთ. 9,36**; „რომელი განუსუენებს დამაშურალთა“ **შუშ. II, 11**; „დამაშურალ იყო დიდითა მით ტირილითა“ **ვარ. 820**; „დამაშურალ არიედ სწავლითა“ **მ. სწ. 158,5.** იხ. დაშრომა.

**დამაცუდებელ-ი** უქმად გამხდომი: „(სიმდაბლე) დამაცუდებელ (არს) შურისა“ **მ. სწ. 172,12.** იხ. დაცუდება.

**დამახრწეველ-ი** დამაბრკოლებელი, ხელის შემშლელი: „ჵ მყუდროებაო... სიმძლისა დამახრწეველო!“ **მ. ცხ. 81r**; „დამახრწეველ ექმნებიან კაცსა ყოველსავე საქმესა კეთილისასა“ **მ. ცხ. 188v.** იხ. დახრწევა, ხრწევა.

**დამბადებელ-ი** შემოქმედი: „არცა დამბადებელმან შეიწყალნეს იგინი“ O, **ეს. 27,11**; „ჯერეთცა დაბადებულთა ჰმონებს და არა დამბადებელსა“ **მ. ცხ. 12v.** იხ. დაბადება.

**დამბალ-ი** დალბობილი: „პოვეს მცირედ პაქსიმადი და ოსპნი დამბალი და ყვეს სიყუარული“ **მ. ცხ. 182v.** იხ. ლბობა.

**დამბანაკებელ-ი** დაბანაკებული: „და დამბანაკებელნი პირველნი აღმოსავლით კერძო“ G,—„და რომელთა დაიბანაკონ პირველად აღმოსავალით“ M, **რიცხ. 2,3.** იხ. დაბანაკება.

**დამდაბლება** «დავრდომა», «მშჳდება», «ჭირვება», «ძლეულ ყოფა», «მცირება», «დაგლახაკება», მდაბლად ქცევა, შევიწროება, შეჭირვება, დამორჩილება; დამწუხრება, შერცხვენა: „უკუეთუ დამდაბლდეს (დავარდეს pb.) ძმაჲ შენი შენ შორის“ G, **ლევიტ. 25,39;** „თავი თჳსი დაიმდაბლა (დაიმცირა Q) და ხატი მონისაჲ მიიღო“ (მონებისაჲ შთაიცუა Q)“ pb., **ფლპ. 2,7;** „ძენი ამმონისნი დამამდაბლებდეს მე (მაჭირვებდეს მე M)“ G, **მსჯ. 12,2;** „დაამდაბლა უფალმან იაბინი მეფე“ M,—„ძლეულ ყო ღმერთმან მას დღესა შინა იავინ მეფე“ G, **მსჯ. 4,23;** „დამამდაბლნეს ჩუენ“ G,—„გუამშჳდებდეს ჩუენ“ pb., **II შჯ. 26,6;** „რომელმან აღიმაღლოს თავი თჳსი, იგი დამდაბლდეს“ **მთ. 23,12;** „რავდენ იგინი დაამდაბლებდეს, ეგოდენ ესენი უფროჲს განძლიერდებოდეს“ O, **გამოსლ. 1,12;** „დავამდაბლენ ყოველნი მტერნი შენნი“ M, **I ნშტ. 17,10;** „რომელმან დაამდაბლა, მანვე შეიწყალოს“ I, **გოდ. იერემ. 3,32;** „დამდაბლდი ქუეშე ჴელსა მისსა“ O, **დაბ. 16,9;** „უკუეთუ დაამდაბლნე ასულნი ჩემნი“ O, **დაბ. 31,50;** „დედანი ჩუენნი სიონს შინა დაამდაბლნეს“ O, **გოდ. იერემ. 5,11;** „დაჰმდაბლდე სამკჳდრებელისაგან შენისა“ pb.,—„დაჰგლახაკნე მკჳდრობისაგან შენისა“ O, **იერემ. 17,4.**

**დამდაბლება** მოუძლურება, შეჭირვება; მორჩილება: „ვიცი დამდაბლებაჲცა და ვიცი გარდამატებაჲცა“ **ფლპ. 4,12;** „თჳსითა დამდაბლებითა განჴსნნეს წყევანი“ **იპ. რომ.-კურთხ. ისაკ. და იაკ. 20,2.**

**დამდაბლებულ-ი** «მდაბალი», ჩაგრული, გაჭირვებული: „იხარებდენ ძუალნი დამდაბლებულნი (მდაბალნი C)“, **ფს. 50,10.** იხ. მდაბალი.

**დამდგომ-ი**: „ვერარაჲ დამდგომ არს წინაშე მისა“ **მ. სწ. 80,2.** იხ. დადგომა.

**დამდგრომელ-ი** იხ. წინა-დამდგრომელი.

**დამდედება** დაბერება: „რაჟამს დამდედნის (მსუენი)“ **ფიზ. I,4.** „რაჟამს იხილიან მართუეთა დედაჲ ანუ მამაჲ **დამდედებული**“ **ფიზ. XI, 8.** იხ. [მდედება].

**დამდნარ-ი** «განკაფული», დადნობილი, დალეული: „მოგცეს... თუალნი ნაკლულევანნი და სული დამდნარი (განკაფული M)“ G, **II შჯ. 28,65;** „უფროჲს დამჭნარი და დამდნარი ჴორცითა“ **მ. ცხ. 280r;** „ჴუნდთა შინა დამდნარნი ჭირითა“ **მ. სწ. 50,21.** იხ. დადნობა.

**დამდოვრება** დანელება, დაწყნარება: „უკუეთუ აღშფოთნის ჴელმწიფე, ოქრომან დააწყნარის; და უკუეთუ განჴურდეს მსაჯული, ვეცხლმან დაამდოვროს და მამხილებელი ქრთამმან დაადუმოს“ **მ. სწ. 274,10.** „შემძლებელ არს მჴეცთაცა **დამდოვრებად**“ Sin.—**11,137v.**

**დამდრეკელ-ი** მომხრელი: „მოუვლინნე მას დამდრეკელნი **და** დადრიკონ იგი“ I, **იერემ. 48,12.** იხ. დრეკა.

**დამეგობრება**: „დაემეგობრნეს მათ“ **ოსკ. 17,2.** იხ. მეგობრება.

**დამედგრება** «შინება»; «მომედგრება»: „ნუ შეძრწუნდებიედ გულნი თქუენნი და ნუცა დაჰმედგრდებით“ C,—„ნუ შეძრწუნდებინ გული თქუენი, ნუცა ეშინინ“ DE, **ი. 14,27;** „შესულბეს და დამედგრდეს (მომედგრდეს O)“ pb., **ზირ. 31,15.**

**დამედგრებულ-ი** მშიშარა: „რაჲსა დამედგრებულ ხართ“ **ს. გაბ.-მოც. საჴს. 100,19.** იხ. [მედგრება]/მედგრობა.

**დამეტება, დამატება** შემატება; მორჩომა, გადამეტება: „დაჰმატა ყოველსავე მოღუაწებასა“ **მ. ცხ. 145r;** „რომელიცა დაჰმეტდეს საზრდელისაგან თჳსისა, უღონოთა და გლახაკთა განუყოფს“ **მ. ცხ. 391v;** „უკუეთუ კულა პური დაჰმეტდის“ **ი.-ე. 45,23.**

**დამეტებულ-ი** ზედმეტი; «უმეტე»: „მივსცე ვეცხლი იგი... საჴსარი დამეტებულთა მათთაჲ (უმეტესთაჲ მათ M)“, G, **რიცხ. 3,48.** იხ. მეტი.

**დამზადება** «მზა ყოფა», «მომზადება», გაწყობა: „პური ჩემი დამიმზადებიეს“ C,—„პური ჩემი მზა მიყოფიეს“ **მთ. 22,4;** „საკუმეველი იგი, რომელ დამზადეს“ C,—„მოაქუნდა, რაჲ-იგი მოემზადა“ DE, **ლ. 24,1;** „დაგჳმზადე ჩუენ ყოველი საშუებელი“ O, **IV მფ. 4,13;** „სანოვაგჱ, რომელ მაგას დაუმზადებიეს“ **ფლკტ. 134,26.**

**დამზადებულ-ი** შეკაზმული: „ვითარცა წარიღო დამზადებული იგი საჭმელი“ **წწტყ. 96.** იხ. მზადება.

**დამზახება** დამოყვრება: „არცა დაემზახო მათ“ M, **II შჯ. 7,3.** იხ. მზახება.

**დამზერა** დაყურება, თვალთვალი; «მზერა»: „დაუმზირა მათ, მიმავალთა ეკლესიად“ **მ. ცხ. 115r;** „დაუმზირე მათ და... ნუ ეზრახები მათ“ **მ. ცხ. 148r;** „დაუმზიროს მას“ pb.,—„უმზიროს მას“ M, **II შჯ. 19,11.** იხ. მზერა.

**დამზიდვარ-ი** ძირს დამწევი: „ყოველივე ჴორციელი ნივთი არს ქუე დამზიდვარი“ **მ. ცხ. 165r.** იხ. დაზიდვა.

**დამთრგუნველ-ი** დამტკებნელი, გამთელავი: „მისცნა საყუედრელად დამთრგუნველნი ჩემნი“ **ფს. 56,4;** „ვითარცა დამთრგუნველი ხატსა სამეუფოსა“ **არსტ. 68,6.** იხ. დათრგუნვა.

**დამთრვალ-ი** დამთვრალი: „დაჰყჳნოს უფალმან საყჳნველითა მით დამთრვალითა წიაღ მდინარესა მას“ O, **ეს. 7,20;** „ცოდვითა მაძღარ არს იგი და დამთრვალ“ **მ. ცხ. 117r.** იხ. დათრობა.

**დამთქმელ-ი** შთამნთქმელი: „ზღუაჲ არს დამთქმელი“ H—**622,54v.** იხ. დათქმა.

**დამთხეველ-ი** დამღვრელი: „უკუეთუ შვეს მან ძჱ ბილწი, დამთხეველი სისხლისაჲ“ O, **ეზეკ. 18,10.** იხ. დათხევა.

**დამთხუევა** «მიმთხუევა»; შეხვედრა: „დაემთხჳა იგი დამთხუევით ნაწილსა ყანისა ბოოზის“ G,—„მიემთხჳა იგი მიმთხუევით ნაწილსა მას ყანასა ბოოზისსა“ M, **რუთ 2,3;** „თუ დაემთხჳის კრებულსა დედათასა, განმხიარულდის“ **მ. სწ. 246,26.** იხ. მთხუევა.

**დამიზდება** დაქირავება: „დაგიმიზდა ქრისტემან საქმედ ვენაჴისა თჳსისა“ **მ. სწ. 12,26.** იხ. მიზდება.

**დამიზეზება** «ვაჲთ ხდა»: „ჟამსა დამიზეზებს“ pb.,— „ჟამსა ვაჲთ ჰხადინ“ O, **ზირ. 29,6.**

**დამკრებელ-ი** დამყრელი: „ულოცვიდა იგი (სტეფანე) ქვისა დამკრებელთა მისთა“ **მ. სწ. 208,13.** იხ. დაკრება.

**დამკჳდრება** «დაბუდება», «დაკარვება», «სხდომა», «დაჯდომა», «შეყოფა», «დაშენება», «ჯდომა», დასახლება, დაპატრონება; «მოკარვობა», «მსხემობა»: „მფრინველთა ცისათა დაიმკჳდრეს (დაიბუდეს DE) რტოთა მისთა“ **ლ. 13,19**; „განშორებულსა მისსა დაემკჳდროს“ M,—„გამოსავალთა მისთა ზედა დაიკარვოს“ G, **მსჯ. 5,17**; „რომელთა შორის თქუენ დამკჳდრებულ ხართ“ M,—„რომელთა შორის თქუენ ჰსხედთ“ G, **მსჯ. 6,10**; „დაემკჳდრა სახლსა თჳსსა“ M,—„დაჯდა სახლსა შინა თჳსსა“ G(!); „შენ თანა დაიმკჳდროს“ G,—„რომელი შეყოფილ იყოს შენდა“ M, **II შჯ. 23,16**; „დაემკჳდრნეთ განკრძალულად“ G, — „დაეშენნეთ ყუდროებით“ M, **II შჯ. 12,10**; „თქუენ შორის დაემკჳდროს ყოველსა ადგილსა“ G,—„ჯდეს შორის ყოველსავე ადგილსა“ M, **II შჯ. 23,16**; „არა დაიმკჳდრონ შენ თანა უკეთურთა“ **ფს. 5,5**; „დაიმკჳდრონ მას შინა გრძლაბთა“ I, **ეს. 14,23**; „სასოებით დამამკჳდრე მე“ **ფს. 4,9**; „ცხორებაჲ საუკუნოჲ დავიმკჳდრო“ **ლ. 10,25**; „დაუმკჳდრა მათ ქუეყანაჲ იგი“ **საქ. მოც. 13,19**; „დაემკჳდრნეს ძენი იგი ისრაჱლისანი საყოფელთა თჳსთა“ O, **IV მფ. 13,5.** „**დამკჳდრებად** მუნ... მცირედ ჟამ“ pb.,—„იმსხემა მუნ რიცხუსა მცირესა“ G, **II შჯ. 26,5.**

**დამკჳდრება** დასახლება, საცხოვრებელი: „ესე არს დამკჳდრებაჲ მათი დაბნებსა მათსა“ M, **I ნშტ. 6,54**; „განაჩინნა... საზღვრის დადებანი დამკჳდრებისა მათისანი“ **საქ. მოც. 17,26.**

**დამკჳდრებულ-ი** «მყოფი», «მსხემი», დასახლებული, მოსახლე; «მკჳდრი», «მჯდომარე», «მსხდომარე»: „ფუცავს მას და რომელი დამკჳდრებულ არს მას შინა“ DE,—„ფუცის მას და რომელი მყოფ არნ მას შინა“ C, **მთ. 23,21**; „სადა დამკჳდრებულ არს კარავი“ M,—„სადა მოკარვობს მუნ კარავი“ G, **ისუ ნ. 22,19**; „რომელთა შორის დამკჳდრებულ იყვენით“ pb.,—„რომელსა შინა მსხემ იყვენით“ G, **ლევიტ. 18,3**; „პირველად ქორეველი იგი დამკჳდრებულ იყო“ pb.,—„მჯდომარე იყო ხორეველი პირველად“ G, **II შჯ. 2,12**; „ჰალაკნი დამკჳდრებულნი მისნი“ O,—„ჰალაკნი და მკჳდრნი მისნი“ I, **ეს. 42,10**; „მოიწყინნა ქუეყანამან დამკჳდრებულნი მას ზედა“ pb.,—„მოიწყინნა ქუეყანამან მსხდომარენი იგი მას ზედა“ G, **ლევიტ. 18,25**; „შემცირდეს ყოვლითურთ დამკჳდრებულით მი ით“ O, **ოვსე 4,3**; „იყვნეს იერუსალჱმს დამკჳდრებულნი ჰურიანი“ **საქ. მოც. 2,5.**

**დამკჳდრებულ-ი კარვებსა** «მოკარვე»: G, **მსჯ. 8,11.** იხ. მკჳდრება/მკჳდრობა.

**დამმარხველ-ი** შემნახველი: „ვიყავ მე... დამმარხველ გულმანკიერებასა მოყუსისათჳს“ **მ. სწ. 26,27**; „რაჲ სწორებაჲ არს დამმარხველისაჲ წარმწყმედელისა თანა“ **ბალ. 47,23.** იხ. დამარხვა.

**დამობმა** დადება, დაკიდება: „უმჯობეს არს უფროჲს მისა დამო-თუმცა-ება საფქჳლე ლოდი ყელსა“ C,—„უმჯობეს არს მისა, გამო-თუ-იბას ქედსა მისსა ვირით საფქველი“ DE, **მრ. 9,41.** იხ. ბმა.

**დამოგუნა**: „ვითარ დაჰმოგუნენ (ნადირნი)?“ H—**341, 399**; „ვერ შემიძლო დამოგუნად“ **იქვე, 402.** იხ. მოგუნა.

**დამოდენა** ჩამოდენა, გადმოდენა; «გამოდენა»: „არა ცრემლნი იგი ქურივისანი დამოსდიედ ნიკაფსა მისსა“ **ზირ. 32,18**; „ქუეყანაჲ დამომდინარე სძისა და თაფლისა“ G,—„ქუეყანაჲ, რომელსა გამოსდის სძე და თაფლი“ M, **II შჯ. 11,9.** იხ. დენა.

**დამოდინება** გამოდინება; «გარდამოთხევა»: „რუჲ სისხლისაჲ დამოადინა მისგან“ **ფლკტ. 189,22**; „იწყო ცრემლთა დამოდინებად“ **ფლკტ. 142,23**; „დამოადინედ თუალთა თქუენთა ცრემლნი“ G,—„გარდამოსთხევდინ თუალნი თქუენნი ცრემლთა“ O, **იერემ. 9,18.** იხ. დინება.

**დამოვარდნა** «გარდავარდნა», მოვარდნა: „დამოჰვარდეს ბარკალი მისი“ G,—„გარდავარდეს ბარკალი მისი“ pb., **რიცხ. 5,27.**

**დამოვრდომილ-ი** «დაყრილი»: „ვაჲ... ყუავილი, დამოვრდომილი დიდებისა“ pb.,—„ვაჲ... ყუავილსა, დაყრილსა დიდებისასა“ I, **ეს. 28,1.** იხ. დავრდომა.

**დამოკიდება** «მოკიდება», ჩამოკიდება, აკიდება: „დამოჰკიდნა იგინი ხუთთა ზედა ძელთა“ G,—„მოჰკიდნა იგინი ხუთთა ძელთა“ M, **ისუ ნ. 10,26**; „ვერძი ერთი დამოეკიდა რქითა ნერგსა საბეკსა“ O, **დაბ. 22,13**; „დამო-თუმცა-ეკიდა მას ფქჳლი ვირით საფქველი ყელსა მისსა“ **მთ. 18,6**; „უკუეთუ შენ სასოებაჲ შენი დამოჰკიდო ეშმაკსა“ **ფიზ. XX, 27.** „გარდამოჰჴსენ ბოროტთა ამათ ტანჯვათა **დამოკიდებისაგან**“ **ფლკტ. 140,26.** „იყვნეს **დამოკიდებულ** ძელთა ვიდრე მწუხრამდე“ G, **ისუ ნ. 10,26**; „იხილეს ფილიპე დამოკიდებული ეგრეთვე თავდამოქცეული“ **ფლპ. მოც. 8,38.** იხ. კიდება.

**დამოკლება**: „დამოკლდა იგი სიბერითა“ **მ. ცხ. 336v.** იხ. კლება.

**დამოკუეთა** მოჭრა: „ჭრმლითა დამოჰკუეთა თავი“ **ს. გაბ.-მოც. საჴს. 92,34.** იხ. კუეთა.

**დამომადინებელ-ი** ჩამომშვებელი: „დამოდინებაჲ შესთქრეს დამომადინებელთა მისთა“ O, **ზირ. 32,18.** იხ. დამოდინება.

**დამომავალ-ი** «შთამომავალი»: „ხოლო წყალი შთამომავალი დადგეს“ G, **ისუ ნ. 3,13.** იხ. დამოსლვა.

**დამომართ** ძირს, ქვემოთ: „ხილვითგან წელთაჲთ დამომართ ვიხილე ვითარცა ხილვაჲ ცეცხლისაჲ“ I, **ეზეკ. 1,27.** იხ. მართ.

**დამომდინარე** «გარდამომავალი», ჩამომდინარე: „ვითარცა ნელსაცხებელი, დამომდინარე თავსა და წუერთა აჰრონისთა“ Ꞇ,—„ვითარცა ნელსაცხებელი თავსა ზედა, გარდამომავალი წუერთა ზედა“ Ꞁ, **ფს. 132,2.** იხ. დამოდენა.

**დამონება** მსახურად გახდომა/დადგინება, დამორჩილება, შრომა: „დაიმონონ იგი და ბოროტსა უყოფდენ“ **საქ. მოც. 7,6**; „რაჲთა ჩუენ დაგჳმონნენ“ **გალატ. 2,4**; „ერი იგი დაამონა კირთად ფარაოს“ O, **დაბ. 47,21**; „ძმანი მისნი დავამონენ მას“ **იპ. რომ.-კურთხ. ისაკ და იაკ. 38,8**; „ყოველთა თავი ჩემი დავამონე“ **I კორ. 9,19**; „ალვიკრძალავ ჴორცთა ჩემთა და დავიმონებ“ **I**

**კორ. 9,27**; „დაიმონა თავისა თჳსისა ძალი მონებითა დიდითა“ O, **ეზეკ. 29,18**.

**დამონება** მსახურება: „დამონებასა* შინა ჩუენსა არა დაგუთხიენ“ O, **II ეზრა 9,9**.

**დამონებულ-ი** მსახურებაში მყოფი, არათავისუფალი; «მრწემი», «მსხემი», «მწირი»: „დამონებულ ვიყვენით ჩუენ“ **III ეზრა 9,9**; „განთავისუფლებულ ხართ ცოდვისაგან და დამონებულ ღმრთისა“ **ჰრომ. 6,22**; „დამონებულ იყვნეს მისდა“ **ქ. ცხ. 27,9**; „დამონებულ იყავ ქუეყანასა მას ეგჳპტისასა“ M,—„მრწემ იყავ ქუეყანასა ეგჳპტეს“ G, **II შჯ. 15,15**; „შენცა დამონებულ იყავ ეგჳპტეს“ M,—„მწირ იყავ ქუეყანასა ეგჳპტისასა“ G, **II შჯ. 24,18**; „დამონებულ იყავ ქუეყანასა მას ეგჳპტისასა“ pb.,—„მსხემ იყავ ქუეყანასა ეგჳპტისასა“ G, **II შჯ. 24,22**. იხ. მონება.

**დამოპება** ჩამოხევა: „მღდელთ-მოძღუარმან დამოიპო კუართი თჳსი“ **მრ. 14,63**. იხ. პება.

**დამორჩილება** «რჩოლა», «დაოდება», «დაყენება», გაგონება, დამონება, დაქვემდებარება: „უკუეთუ არა დაემორჩილებით“ B,—„უკუეთუ არა გუერჩდე̈თ“ A, **სბსტ. 131,12**; „შეურაცხ ვიყავ ფრიად დამორჩილებად (და-რᲬ-ოდებად I) გზათა შენთა“ O, **იერემ. 2,36**; „არავინ უძლო დამორჩილებად მისა“ C,—„არავის ეძლო დაყენებად მისა“ DE, **მრ. 5,4**; „რომელსა არა დაემორჩილა შუშანიკ“ **შუშ. I, 40**; „ეშმაკნიცა დაგუემორჩილებიან სახელითა შენითა“ **ლ. 10,17**; „ყოველივე დაამორჩილა ქუეშე ფერჴთა მისთა“ **I კორ. 15,27**; „ცოლნი დაემორჩილენით ქმართა თჳსთა“ **კოლ. 3,18**; „დაიმორჩილებდეს მათ სასტიკად“ O, **გამოსლ. 1,14**; „ვერ შეუძლო დამორჩილებად“ **ს. გაბ.-მოც. საკს. 95,7**; „დაემორჩილენით წინამძღუართა თქუენთა და ერჩდით მათ“ **მ. სწ. 67,9**.

**დამორჩილება** მორჩილება: „დედაკაცი მდუმრიად ისწავებდინ ყოვლითა დამორჩილებითა“ **I ტიმ. 2,11**; „მოგუასწავებს მარადის სიტყჳსა მის დამორჩილებასა მამისა თჳსისა მიმართ“ **იპ. რომ.-კურთხ. ისაკ და იაკ. 20,14**.

**დამორჩილებულ-ი** «მორჩილი», დამოკიდებული: „იყო დამორჩილებულ მათა“ **ლ. 2,51**; „ყოველი ერი დამორჩილებულ იყო სმენად მისგან“ **ლ. 19,48**; „იყავნ ყოველი იგი ერი დამორჩილებულ, მოხარკე თქუენდა“ pb.,—„იყვნენ შენდა მოხარკე და მორჩილ შენდა“ G, **II შჯ. 20,11**. იხ. მორჩილება/მორჩილობა.

**დამოსლვა** ჩამოსვლა: „ნუ დამოვალნ თქუენ ზედა ცუარი ცისკრისაჲ“ I, **II მფ. 1,21**; „დაჸმოვიდოდა იგი მიერ მთით“ **მთ. 8,1**. იხ. სლვა.

**დამოტევება** ჩამოშვება: „დამოუტევენ თმანი შენნი“ **ბალ. 120,23**. იხ. ტევება.

**დამოქცევა** მობრუნება; «მიქცევა»: „დამოვიქცეთ და აღვაშჱნოთ იგი მოოჴრებული“ O,—„მივიქცეთ და აღვაშენნეთ ნაოჴარნი მოოჴრებულნი მისნი“ G, **მალ. 1,4**. იხ. ქცევა.

**დამოღება** ჩამოღება, გამოღება: „დამოიღო იგი ღრუბელთაგან“ **ბარ. 3,29**; „მოზიდვითა სიტფოჲსითა დამოიღოს ქუეყანისაგან, რომელ-რაჲ არს მას შინა საზრდელი“ **ბ. კეს.-ექუს. დღ.66,24**. იხ. ღება.

**დამოყურება** დამეგობრება: „რამეთუ მოძულებულსა უფლისა მიერ დაემოყურე“ M, **II ნშტ. 19,2**. „მტერისა შენისა **დამოყურებისათჳს** ყოლადვე არა იღუწი“ **მ. სწ. 35,32**. იხ. მოყურობა.

**დამოცჳვნება** «გარდამოცჳვნება», ჩამოცვენა, ჩამოყრა: „ფურცლისა განჴმელისა, რომელ დამოცჳვინ ხეთაგან“ **ფლპ. 139,33**; „ვარსკულავნი ზეცით **დამოცჳვნებულ** იყვნენ“ C,—„ვარსკულავნი ზეცით გარდამოცჳვენ“ DE, **მრ. 13,25**. იხ. ცჳვნება.

**დამოწაფება** მოწაფედ გახდომა: „რომელთა დაემოწაფე“ **ლ. 1,4**.

**დამოწაფებულ-ი** მოწაფე: „და იყო მუნ იოპეს დედაკაცი ერთი დამოწაფებულ“ **საქ. მოც. 9,36**. იხ. მოწაფე.

**დამოწუეთა** ჩამოწვეთა: „თაფლი დამოსწუთის ბაგეთა შენთა“ O, **ქება 4,11**. იხ. წუეთა.

**დამოწურვა** გამოწურვა: „ზუზლაჲ დამოწურა თჳსისა მის მომკუდრისა“ H—**341,221**. იხ. წურვა.

**დამპალ-ი** დალპობილი: „ხილი დამპალი და დაყროლებული განიყოფვის“ **მ. ცხ. 245v**. იხ. მპალი.

**დამრწემება** დამცრობა, დამცირება: „ყუედრებამან განრყუნის კეთილი კეთილის-მყოფელთაჲ და დაამრწემის იგი“ **ბალ. 132,15**. იხ. მრწემი.

**დამრჭუალვა** იხ. დამსჭუალვა.

**დამსახურება** მსახურად გახდომა: „დღეს ჰმსახურებდიან მას და ხვალე დაამსახურის იგი სხუათა“ **ბალ. 7,37**. იხ. მსახურება.

**დამსჭუალვა, დამშჭუალვა, დამრჭუალვა** დალურსმვა, დარჭობა, «შემშჭუალვა», «დაგდება», «განვლება»: „იგი ჴელნი, რომელ დაემსჭუალნეს ძელსა მას“ **იპ. რომ.-კურთხ. მოს. 142,5**; „დამსჭუალო მანებითა კედელსა“ M,—„შეამშჭუალო მანითა ზღუდესა“ G, **მსჯ. 16,13**; „დამშჭუალნა (კარნი)“ M,—„დაუგდნა (კარნი)“ G, **მსჯ. 3,23**; „დამშჭუალა ქუეყანასა“ M,—„განავლო (ყბასა) ქუეყანად“ G, **მსჯ. 4,21**; „დაჰმრჭუალენ (მანანი)“ Sin.-**11,236r**; „ოდეს დაჰმშჭუალნეს ჴელნი და ფერჴნი მისნი მუსმრითა“ **მ. სწ. 180,26**.

**დამსჭუალულ-ი, დამშჭუალულ-ი** დარჭობილი, მიკრული: „სუეტებიცა იგი, რომელსა დამსჭუალულ იყო“ **ფლკტ. 145,2**; „დამშჭუალული ძელსა ზედა... იყო“ **იზტ. 122,26**. იხ. მსჭუალვა/მშჭუალვა.

**დამსხმელ-ი** დამრგველი: „აწ უკუე არცა დამსხმელი რაჲ არს, არცა მომრწყველი“ **I კორ. 3,7**. იხ. დასხმა.

**დამსჯელ-ი, დამშჯელ-ი** გამსამართლებელი, გამკითხველი; დამსჯელი: „ვინ არს დამსჯელ? ქრისტე იესუ... მოკუდა“ **ჰრომ. 8,34**; „ჯუარი დამშჯელი არს მძლავრთაჲ და მკსნელი მიმძლავრებულთაჲ“ **მ. სწ. 219,2**. იხ. დასჯა/დაშჯა.

[**დამტაცებელ-ი**] იხ. დატაცება.

**დამტევნელ-ი** მიმღებელი: „რავდენ ჩუენ დამტევნელ ვიყვენით“ **მრთ. A. კ. იერ.-სული წმ. 162**. იხ. დატევ(ნ)ა.

[**დამტკეცა**] დამტკიცება: „**დამტკეცილ** არს ჩუენ შორის“ O, **ივდ. 8,21**. იხ. [მტკეცა].

---

* წყაროშია: „და მონებასა“ (რედ.).

**დამტკივნება** გამწარება: „ნუღარა... დამამტკივნებ მე“ **ფლკტ. 150,8.** იხ. მტკივანი.

**დამტკიცება** «დადგომა», «განკრძალვა», დამაგრება, დამყარება, გამაგრება, ცილობა: „იგი დაამტკიცებდა, ვითარმედ“ Ⴂ,—„იგი უფროჲს განკრძალულ იყო, ვითარმედ“ **საქ. მოც. 12,15;** „დაამტკიცენ ფერჴნი ჩემნი ალაგთა შენთა“ **ფს. 16,5;** „ვინ დაამტკიცნა საფუძველნი ქუეყანისანი“ I, **ეს. 40,21;** „ჴეულითა დამიმტკიციეს სარეცელი ჩემი“ O, **იგ. სოლ. 7,17;** „სხუაჲ ვინმე დაამტკიცებდა და იტყოდა“ **ლ. 22,59.** „ვერ ჴელ-ეწიფებis **დამტკიცებად** მეუფებაჲ იგი“ DE, — „ვერ უძლოს დადგომად მეუფებამან მან“ C, **მრ. 3,24.**

**დამტკიცებით** «სრულიად»: „ქუეყანაჲ (არა) განჰვაჭროთ დამტკიცებით“ G,—„ქუეყანაჲ არა განყიდოთ სრულიად“ pb., **ლევიტ. 25,23.**

**დამტკიცებულ-ი, დამტკიცილ-ი** «დაფუძნებული», მყარი: „კლდესა მას ზედა დამტკიცებული დგას“ **ს. გაბ.-მოც. საჴს. 95,31;** „დამტკიცებული“ O,—„დაფუძნებული“ M, **ქება, 5,15;** „წიგნი აღთქუმისაჲ, წინაჲსწარ დამტკიცილი ღმრთისაგან“ Q, **გალატ. 3,17.**

**დამტკიცებულად** უშიშრად, მოსვენებით: „სული აღმცირებული აღძრვასა ვერ დგან დამტკიცებულად“ **ს. გაბ.-მოც. საჴს. 100,38.** იხ. მტკიცება.

**დამტკნარება** დაკვეთა, შედედება: „იხილა წინაშე საკურთხეველისა სისხლი დამტკნარებული“ **ლშ. შობ. 193,1.** იხ. მტკნარება.

[**დამტუერება**] მტვერიანობა: „თავნი მათნი დამტუერებულ იყვნეს მიწისაგან“ **H—341,577.** იხ. მტუერი.

**დამუსრვა** «განტეხა», «შემუსრვა», დამსხვრევა, დაწვლილება, დაფშვნა: „რაჲთა დამუსრნენ წჳვნი მათნი“ C,—„რაჲთა განუტეხნენ წჳვნი მათნი“ DE, **ი. 19,31;** „დამუსრა პური იგი“ DE,—„განტეხნა პურნი იგი“ **მრ. 6,41;** „ჭურჭელი კეცისაჲ... დაიმუსროს“ G, — „ჭურჭელი კეცისაჲ... შეიმუსრენ“ O, **ლევიტ. 6,28;** „დაჰმუსრნე იგინი ნამუსრევად“ G, **ლევიტ. 2,6;** „მოვავლინებ... დამუსრვასა (შემუსრვასა O) დიდსა“ I, **იერემ. 4,6.**

**დამუსრვილ-ი** ნამტვრევი, ნატეხი, დამსხვრეული: „დაჰმუსრნე იგინი ნამუსრევებად“ G,—„დაალტო იგი დამუსრვილი“ O, **ლევიტ. 2,6;** „დამუსრვილი“ **ფლკტ. 150,10.** იხ. მუსრვა.

**დამუსრვილება** ტეხილობა, დამსხვრეულობა: „განკურნე ყოველივე დამუსრვილებაჲ სახლისაჲ ამის“ **ფლკტ. 158,38.** იხ. მუსრვილი (მუსრვა).

**დამუშაკება** შედგომა: „შენცამცა დაემუშაკე მუშაკობასა ამას ჩემსა“ **მსკ. 37,8.** იხ. მუშაკება.

**დამფარველ-ი** საფარველი: „ჴორცნი იგი დამფარველ სიტყჳსა მის იყვნეს“ **იპ. რომ.-კურთხ. 194,15.** იხ. დაფარვა.

**დამფლველ-ი** დამმარხველი: „ფერჴნი დამფლველთა ქმრისა შენისათანი კართა ზედა დგანან“ **საქ. მოც. 5,9.** იხ. დაფლვა.

**დამქოლველ-ი** ჩამქოლველი: „ვინ აღიყვანა წმიდაჲ სტეფანე ესევითარსა დიდებასა, თჳნიერ დამქოლველთა მათ მისთა“ **მ. ცხ. 49v.** იხ. დაქოლვა.

**დამღერება** ცილობა, შეუპოვრობა, წინააღმდგომობა: „რაჟამს დაიმღერნიან ქრისტესნი იგი, ქორწინებis უნებნ“ **I ტიმ. 5,11.** იხ. მღერა.

**დამღიერებულ-ი** დაწყლულებული, დამუნიანებული: „დავრდომილი იდვა ბჭეთა თანა მისთა დამღიერებული“ **ლ. 16,20.** იხ. მღიერი.

[**დამღილვა**] **დამღილული** «დაგრკილული», ჭიანაჭამი: „პური საგზლისა მათისაჲ განჴმელ იყო და დამღილულ“ M,—„პური მათი საგზალი ჴმელი და დაგრკილული და დაჭმული“ G, **ისუ ნ. 9,5.** იხ. მღილი.

**დამყარება** «დაფუძნება», დამტკიცება; დასახლება: „სოფელი და სავსებაჲ მისი შენ დაამყარე (დააფუძნე Ⴂ)“ **ფს. 88,12;** „დავამყარე ცაჲ და დივჰბადე ქუეყანაჲ“ O, **ოვსე 13,4;** „უმჯობესსა ქუეყანასა დაამყარე მამაჲ და ძმანი შენნი“ O, **დაბ. 47,6.**

**დამყარებულ-ი** დამტკიცებული: „დამყარებულ იყო იგი კლდესა“ **მთ. 7,25;** „გული მისი დამყარებულ არს ვითარცა ლოდი“ M, **იობ 41,15.** იხ. მყარი.

**დამყნა:** „დაემყენ მათ ზედა და თანაზიარ ძირისა და სიპოხისა ზეთის-ხილისა იქმენ“ **ჰრომ. 11,17.** იხ. მყნა.

**დამშთვარ-ი** დამხრჩვალი, გაგუდული, მომკვდარი: „რაჲთა ეკრძალნენ იგინი კერპთა კლულისაგან და სისხლისა ჭამასა, დამშთვარსა და სიძვასა“ **საქ. მოც. 21,25;** „რაჲთა განეყენნენ იგინი ჭამად ნაზორევთაგან კერპთაჲსა და სიძვისაგან, დამშთვრისა და სისხლისა“ **საქ. მოც. 15,20.** იხ. დაშთობა.

**დამშრეტელ-ი** დამვსები: „წყალსა დამშრეტელი იგი ძალი დავიწყებულ იყო“ O, **სიბრძ. სოლ. 19,19;** „არავინ იყოს დამშრეტელ სახლსა ზედა ისრაჱლისასა“ O, **ამოს 5,6.** იხ. დაშრეტა.

**დამშრშალ-ი** დამწვარი, დაწერტილი; მოწყლული: „დამშრშალ, დაწერტილ ვარ მე სიყუარულითა“ **ოქრ.-გურიტ. 227, 31;** „ამის ისრისა სიყუარულითა დამშრშალ იყო დავით“ **იქვე, 228,4.** იხ. დაშრშობა.

**დამშჳდება** «დაცხრომა», «დაყუდება», «განსუენება», დაწყნარება: „აღძრვასა ღელვათა მისთასა შენ დაამშჳდებ“ Ⴂ,—„ღელვათა მისთაჲ შენ დააცხრევ“ C, **ფს. 88,10;** „დამშჳდნა (დაყუდნა G) ქუეყანა ორმეოც წელ“ M, **მსჯ. 3,11;** „შემდგომად დამშჳდებისა უფლისა მიერ ისრაელისა“ G,—„ოდეს განუსუენა უფალმან ისრაჱლსა“ M, **ისუ ნ. 23,1;** „არა დაამშჳდნა გონებაჲ მისი“ **მრთ. A. ანტ. დ. 34;** „დამშჳდნა ქუეყანა ათ წელ“ pb., **II ნშტ. 14,1;** „გულის-წყრომაჲ კაცისაჲ დაამშჳდის მსახურმან გონიერმან“ O, **იგ. სოლ. 18,14;** „ოდესმე დამშჳდნებოდა ალი იგი“ O, **სიბრძ. სოლ. 16,18.** იხ. მშჳდი.

**დამშჭუალვა** იხ. დამსჭუალვა.

**დამშჯელ-ი** იხ. დამსჯელი.

**დამცილებელ-ი** «შემცოდებელი»: „ქვებითა თმისა მიმართ და არა დამცილებელნი“ G,—„ესროდეს ქვითა თმასა და არა შესცოდებდეს“ pb., **მსჯ. 20,16.** იხ. [ცილება].

**დამცირება** «დაკნინება», «დამდაბლება», დამცრობა, დაპატარავება; «ნაკლულევანადი»: „თავი თჳსი და-

იმცირა (დაიმდაბლა pb.) და ხატი მონებისაჲ შთაიცუა“ **ფლპ. 2,7**; „დაამციროთ სამკჳდრებელი მათი“ pb.,—„დააკნინოთ დასაპყრობელი მათი“ G, **რიცხ. 33,54**; „დიდი იყო, დამცირდა“ **ფლპ. მოც. 10,11**; „საღმრთოჲთ კერძო ქრისტესა დაამცირებენ“ **იპ.-რომ.-კურთხ. მოს. 148,13**; „საკდემელ... ასული დამცირებასა ზედა იქმნების“ O,—„სარცხჳნელ არიედ... და ასული ნაშობი ნაკლულევანადი“ pb. **ზირ. 22,3**. იხ. მცირება.

**დამცნება, დამცნობა** აღთქმა, დაბარება; ბრძანება: „გარდაჰჴდა დამცნილსა, რომელი დავამცენ მათ“ G, **ისუ ნ. 7,11**; „დაემცნო ბერსა მოწაფისა მის თჳსისადა“ **მ. ცხ. 181r**; „რად არა დაამცნობთ, რაჲთა არა გლისპობდენ“ **მ. ცხ. 375r**; „დამიმცნია მეტრაპეზისადა“ **ი.-ე. 37,32**.

**დამცნილ-ი** «შჯული», აღთქმა: „გარდაჰჴდა დამცნილსა, რომელი დავამცენ მათ“ G, — „გარდაჰჴდა შჯულსა ჩემსა, რომელ დავდევ მათა მიმართ“ M, **ისუ ნ. 7,11**. იხ. მცნება.

**დამცხუედება** დაგვიანება, ჩამორჩენა: „ჟამსა განიღჳძე და ნუ დაიმცხუედებ“ O, **ზირ. 35,15**. იხ. მცხუედი.

**დამძიმება** «დაქენჯნა», მძიმის დადება/აკიდება, გაძნელება, დაჭირვება, დაცობა: „არა დაამძიმო მას შრომითა“ pb.,—„არა დაჰქენჯნო იგი შრომითა“ G, **ლევიტ. 25,43**; „დამძიმდა ჴელი ეფრემისი მათ ზედა“ GM, **ისუ ნ. 19,49**; „და ყურნი მათნი დაიმძიმნეს არა სმენად“ O, **ზაქ. 7,11**; „დაჰმძიმდე ვითარცა ბუზი“ O, **ნაუმ 3,15**; „დაამძიმე უღელი ფრიად“ I, **ეს. 47,6**; „მამამან შენმან დაამძიმა უღელი ჩუენ ზედა“ M, **II ნშტ. 10,4**; „ორბსა სიმაძღრითა დაუმძიმდიან ფრთენი მისნი და ვერ უძლის აღფრენად... ვიდრემდის არა აღუსუბუქნის სიმძიმე იგი მაძღრობისაჲ“ **მ. სწ. 199,13**; „დაიმძიმენ ყურნი შენნი“ **მ. ცხ. 277v**.

**დამძიმებულ-ი** დატვირთული, გაძნელებული: „იყვნეს თუალნი მათნი დამძიმებულ“ **მთ. 26,43**; „თუალნი იაკობისნი დამძიმებულ იყვნეს სიბერითა“ **იპ. რომ.-კურთხ. ისაკ და იაკ. 44,11**; „დამძიმებულნი საკჳრველითა მათითა ვიდოდიან“ **O, იოვ. 2,8**; „არცა ხორშაკითა და არცა ყინვათაგან ზამთრისათა დამძიმებულ“ **იპ. რომ.-კურთხ. მოს. 196,17**. იხ. მძიმება; შდრ. დაუმძიმებელად.

**დამწარება** გამწარება: „მცირე აფსინდი დაამწარებს დიდსა ჭურჭელსა თაფლსა“ **მ. ცხ. 160v**. იხ. მწარე.

**დამწერელ-ი** მწერალი: „უკუეთუ მოვიდეს დამწერელი იგი გულის-სიტყუათაჲ“ **მ. ცხ. 148r**; „კალმისა მისგან დამწერელისა“ **მ. სწ. 183,17**. იხ. დაწერა.

**დამწიფებულ-ი** შემოსული, მოწეული: „რომლისა დამწიფებულ და მოწევნულ არს მარცუალი“ **ფიზ. XVII, 24**. იხ. მწიფე.

**დამწიკება**: „ნუსადა არაწმიდად დაშჯდები, ნუუკუე დაამწიკო“ Ath.—**11,257v**. იხ. მწი(ნ)კული.

**დამწუანება**: „შესუამს ცუარსა და დამწუანდის (ყანაჲ)“ H—**622,33r**. იხ. მწუანე.

**დამწუარ-ი** დამწვარი, მოკიდებული; «აღტყინებული»: „ბრძჳლი დამწურისა არს“ pb., **ლევიტ. 13,28**; „ხედვიდა... რომელთამე პირსა დამწურად“ **მ. ცხ. 415r**; „იყვნენ ნათესავნი დამწუარ, ვითარცა ეკალნი ველსა ზედა“ O,—„იყვნენ წარმართნი აღტყინებულ, ვითარცა ეკალნი ყანობირსა შინა“ pb., **ეს. 33,12**. იხ. დაწუვა.

**დამწუველ-ი** შემწველი: „მსგავსად განსაწმედელთა წამალთა და დამწუველთა განჰკურნებენ სიბოროტეთა ჩუენთა“ **მ. ცხ. 48v**. იხ. დაწუვა.

**დამწულილება** იხ. დაწულილება.

**დამწურობა** დამწვრობა: „იგი მოშავე იყოს, დამწურობისაჲ არს“ G, **ლევიტ. 13,28**. იხ. მწურობა.

**დამწუხველ-ი** დამხუჭველი: „თუალთა დამწუხველ“ **ლონგ. 189,36**. იხ. დაწუხება/დაწუხვა.

**დამწუხრება** «შემწუხრება», შესაღამოვება; დაბრმავება: „ვითარ დამწუხრდა“ C,—„ვითარცა შემწუხრდა“ DE, **მრ. 15,42**; „ვითარცა დამწუხრდებოდა“ **სბსტ. B, 135,9**; „დამწუხრდა დღე მას შინა“ **ბალ. 116,6**; „გაუწყო საქმჱ ჩემი, ვითარ დავმწუხარდი“ **ლიმ. 37,17**. იხ. მწუხრი.

**დამწყა** გაწვრთნა, გახედნა: „უწყი, ვერ დავიმწყი“ **იერემ. 35,18**.

**დამწყა** წვრთნა, გახედნა: „ჴმისაგან ჴჳვილისა და დამწყისა საჴედართაჲსა შეიძრა ყოველი ქუეყანაჲ“ **იპ. რომ.-კურთხ. მოს. 184,1**. იხ. [მწყა].

**დამწყებელ-ი** დამწყები: „ვითარცა დამწყებელი კეთილისაჲ“ **მ. ცხ. 369v**.

**დამწყებელ-ი** «წინამძღუარი»: „მიუწოდა... დამწყებელთა ბრძოლისათა“ G,—„მოუწოდა... წინამძღუართა ბრძოლისათა“ M, **ისუ ნ. 10,21**. იხ. დაწყება.

**დამწყებელობა** «წყება», დაწყება: „დამწყებელობასა შენსა მანგლითა საქმედ მკასა“ G,—„რაჟამს იწყო მანგლისა საქმე მკათა“ M, **II შჯ. 16,9**. იხ. დამწყებელი.

**დამწყსა** «დაძოვება», მწყსობა, ძოვნა, «მწყსა», დამორჩილება, ცოხნა: „დამწყსენ კრავნი ჩემნი“ C,—„დააძოვენ კრავნი ჩემნი“ DE, **ი. 21,15**; „რომელმან დამწყსოს ერი ჩემი“ **მთ. 2,6**; „დამწყსენით ცხოვარნი იგი კლვადნი“ O,—„ჰმწყსით ცხოვართა დაკლვისათა“ pb., **ზაქ. 11,4**; „ყოველი ბუნებაჲ მჴეცთაჲ... დაიმწყსების“ **იაკ. 3,7**; „ვითარცა რკინამან დააწულილის და დაამწყსის ყოველი“ O, **დან. 2,40**. იხ. მწყსა.

**დამჭელვა** «მჭელითა მოღება»: „დაიმჭელოს მღდელმან მსხუერპლისაგან მოსაჴსენებელისა“ G, — „მოიღოს მჭელითა მღდელმან მან შესაწირავისა მისგან საჴსენებელისა მისისა“ M, **რიცხ. 5,26**. იხ. მჭელი.

**დამჭირვა** დაჭერა, დაცვა, დაკავება: „რომელმან შეუძლოს დამჭირვაჲ მუცლისაჲ, იგი შემძლებელ არს დამჭირვად ენისაცა“ **მ. ცხ. 126v**; „უკუეთუ დაიმჭიროს მონაზონმან მუცელი თჳსი და ენაჲ... არა მოკუდეს“ **მ. ცხ. 133r**; „დაიმჭირნა იგინი მუშაკობასა შინა დღე ყოველ მარხვეულნი“ **მ. ცხ. 267v**. იხ. მჭირვა.

**დამჭკლობა** მიკვრა, მიწებება: „მოვედ გამოსლვად კარსა, დაემჭკლო ზეწარი ჩემი სივიწროესა მას კარისასა, და დაუტევე იგი მუნ“ **მ. ცხ. 230r**. იხ. მჭკლობა.

**დამჭლება** გაწვრილება, დამჭლევება: „რაოდენცა განსუქნენ ჴორცნი, ეგოდენცა დამჭლდების სული“ **მ. ცხ. 238v**. იხ. მჭლე.

**დამჭნარ-ი** გამხმარი, დამჭკნარი: „ვიხილენ ძუძუნი მისნი ვითარცა ფურცელნი დამჭნარნი“ მ. ცხ. 182v; „იცნა ცოლი თჳსი, რომლისა-იგი სახჱ და შუენიერებაჲ დამჭნარ იყო“ მ. ცხ. 186v. იხ. დაჭნობა.

**დამჭრელ-ი** «მომსრველი»: „დასცხრა იისუ და... დამჭრელნი მათნი დაჭრითა“ G,—„დაასცადა იისუ... და მომსრველნი მათნი მოსრვითა“ pb., ისუ ნ. 10,20.

**დამხედ** მიწაზე, მიწის პირს, ძირს, პირდაღმა: „დავარდა დავით დამხედ, თაყუანის-სცა მას“ O. I მფ. 24,9.

**დამხედვარ-ი** «ეპიტირიტისი», ზედამდგომელი: „ორნი ეპიტირიტისნი, რომელ არიან დამხედვარნი, დაედგინნეს“ ი.-ე. 34,16 იხ. დახედვა.

**დამჴედრებულ-ი** ცხენოსანი: III მფ. 20,20*. იხ. მჴედარი.

**დამჴობა, დამჴუება** «დაქცევა», დამხობა, «დაცემა», დანგრევა, წაქცევა: „ბაგინები მათი დაამჴჳთ“ M,—„დააქციენით ბომონნი მათნი“ G, II შჯ. 12,3; „ტაბლები იგი... დაამჴუა“ მთ. 21,12; „მცონარი იგი დაამჴჳს შიშმან“ O,—„მცონარეთა დასცემს შიში“ pb., იგ. სოლ. 18,8; „ბორცუნი დავამჴუნე“ I, ეს. 42,15; „დაამჴჳს, ვინ მიეყრდნის“ ბალ. 7,31. „მის გამო ყო დამჴობაჲ“ ფლპ. მოც. 10,28.

**დამჴობილ-ი, დამჴუებულ-ი** დაქცეული, დარღვეული, დახსნილი: „დამჴობილი იგი მისი... აღვაშენო“ საქ. მოც. 15,16; „მახლობელად სახლსა მას დამჴობილსა გამოჩნდეს“ ფლკტ. 159,2; „ასონი მათნი შრომისაგან დამჴუებულ“ გრ. ნოს.-კაც. აგებ. 169,9. იხ. მჴობა.

**დამჴოლვა** დაქცევა: „დამჴოლვად მეგულების არა ხოლო თუ აპოლონისი“... ფლკტ. 141,19. იხ. მჴოლვა.

**დამჴსნელ-ი** დამშლელი: „სიმჴნისა დამჴსნელ“ ლონგ. 189,36. იხ. დაჴსნა.

**დამჴუება, დამჴუებულ-ი** იხ. დამჴობა.

**დამჴუმა** დამხობა: „საკურთხეველთა ღმრთისათა შეემთხჳა დამჴუმაჲ“ H—341,613. იხ. [მჴუმა].

**დანა** იხ. დანაკი.

**დანაბვა** შეკრთომა: „დაინაბა შიშისა მისგან ყოველი იგი სიმრავლჱ“ რიფს. 170,30.

**დანაბულ-ი** შემკრთალი, შეშინებული: „შეურვებულ შიშითა მით და დანაბულ“ ოქრ.-მარხ. და იონ. 100,20; „ყოველნი მფრინველნი ცისანი დანაბულ იყვნეს“ O,—„ყოველთა მფრინველთა ცისათა ეშინოდა“ G, იერემ. 4,25. იხ. [ნაბვა].

**დანადებ-ი** «დასადებელი»: „და ესე იყვნენ... ყოველთაგან ზედა დანადებთა“ G,—„ესე იყოს... ყოველთაგან დასადებელთა“ pb., რიცხ. 18,11. იხ. დადება.

**დანაკ-ი, დანა**, დანა, მახვილი: „არიან აქა ორ დანაკ“ ლ. 22,38; „მოიხუნა იისუმან დანაკნი კლდისანი, რომელთა მიერ წინა-დასცჳთა ძეთა“ G, ისუ ნ. 21,42; „ვქმნეთ დანაკი“ ბ. კეს.-ექუს. დღ. 134,17. „დაადგა დანაჲ, რაჲთამცა განკუეთა თევზი“ მ. ცხ. 356r.

**დანაკის-კუდ-ი, დანაჲს-კუდ-ი** «ფინიკი»: „მოიღეს რტოჲ დანაკის-კუდთაგან და განვიდეს მიგებებად მისა“ DE,—„აღიღეს რტოები ფინიკისაჲ და განვიდეს წინა-მიგებებად მისა“ C, ი. 12,13; „დამკჳდრებულ იყო იგი დანაკის-კუდსა მას ქუეშე“ M,—„ჯდა ქუეშე ფინიკსა“ G, მსჯ. 4,5; „დაუგო ბერსა ცერცჳ დამბალი და მხალი უმგბარი და დანაკის-კუდი, რომელ არს ფინიკი“ მ. ცხ. 211r; „იხილა იგი ბერმან მოსილად დანაჲს-კუდისა ფურცლითა“ მ. ცხ. 235v. იხ. კუდი.

**დანაკის-კუდოვან-ი** ფინიკნარი: „საზღვარ არს ზღუად და მზის-აღმოსავალად კერძო დანაკის-კუდოვნისა“ O, ეზეკ. 47,18. იხ. კუდოვანი.

**დანაკუერცხლებულ-ი** ნაკვერცხლად ქცეული: „ჰხედვიდეს საჭუმილსა მას დანაკუერცხლებულსა“ H—341,380. იხ. ნაკუერცხალი.

**დანაპყრობ-ი** «სამკჳდრებელი», მამული: „ყოველნი ქალაქნი ძეთა ლევისთა დანაპყრობისა ძეთა ისრაჱლისთაჲსა შორისთანი“ G,—„ყოველი ქალაქები ლევიტელთა შორის სამკჳდრებელსა ძეთა ისრაჱლისათა იყო...“ M, ისუ ნ. 21,41. იხ. დაპყრობა.

**დანაყვა** ცემა, დაჩეჩქვა: „დაუნაყეს ქვითა პირი მისი“ რიფს. 173,30; „დამნაყდეს მე ურთიერთას გუემითა“ H—341,47. „**დანაყილ** იყო უდაბნოს გარე მისგან“ Sin.—6,95r. იხ. ნაყვა.

**დანაშტენ-ი** წიდოვანი: „ვითარცა დანაშტენი საშუვალ მათსა“ G, გოდ. იერემ. 1,17. შდრ. დაშტნობა.

**დანახეთქ-ი** «მთხრებლი», თხრილი, ნაპრალი: „ამას ყოველსა თანა შორის ჩუენსა და შენსა დანახეთქი დიდი დამტკიცებულ არს“ DE,—„ზედა ამას ყოველსა მთხრებლ დიდ არს შორის ჩუენსა და თქუენსა“ C, ლ. 16,26; „განსთქდა ქუეყანაჲ და იყო დანახეთქ დიდ“ Sin.—11,268v. იხ. დახეთქა.

**დანგ-ი** წვრილი ფული: „ვიდრე არა მისცე შენ შეურაცხი იგი დანგიცა“ მთ. 5,26; „სიკლა... ოცი დანგი არს“ G, რიცხ. 18,15; „თაყუანი-სცენ მას დანგისა ერთისა ვეცხლისათჳს და ჴუეზისა პურისა“ O, I მფ. 2,36.

**დანგრვა** წახდენა, გაფუჭება: „დაჰანგრა ვანები მათი და სამწყსოჲ და მროწეული“ O, ივდ. 2,17. იხ. ნგრვა.

**დანდალ-ი** ლაგამი, აღვირი: „დანდალი ყბათა შენთა“ O, IV მფ. 19,28.

**დანდალუკია** სიყვითლის სენი, Icteritia, morbus regius: „გარდაიქცეს ყოველნი პირნი, და დანდალუკია იქმნნეს“ O, იერემ. 30,6.

**დანელება** განელება, გაგრილება: „ნაკუერცხალნი იგი განსაცდელთანი ლოცვითა დავანელნეთ“ მ. ცხ. 15v. იხ. ნელება.

**დანერგვა** «სხმა», «დასხმა», «დაშენება», დარგვა: „არა დაჰნერგო თავისა შენისა სერტყი“ G,—„არა ისხა თავისა შენისა სერტყები“ M, II შჯ. 16,21; „ვინ არს კაცი, რომელმან დაჰნერგა ვენაჴი და არა განიშუა მისგან“ G,—„დაესხას თუ ვინმე კაცსა რქაჲ და არღა ეჭაროს მისგან“ M, II შჯ. 20,6; „დაჰნერგენ იგინი“ 𝔗,—„დააშენა იგინი“ ℭ, ფს. 43,3; „დავჰნერგენ მე სავენაჴენი“ O, ეკლ. 2,4; „დაჰნერგეთ გულთა თქუენთა სიყუარული“ მ. ხწ. 105,23.

**დანერგვა** დარგვა: „ჟამი არს დანერგვისაჲ და ჟამი მოფხურად დანერგულისაჲ მის“ O, ეკლ. 3,2.

**დანერგულ-ი** დარგული, ნერგი: „იყოს იგი ვითარცა ხე დანერგული თანა-წარსადინელსა წყალთასა“ ფს. 1,3. იხ. ნერგვა; შდრ. დასანერგავი.

* წყარო ფანქრითაა მიწერილი (რედ.).

**დანერწყუ(ვ)ა** ფურთხება: „დაჰნერწყო თუ დაშრიტო იგი“ O, **ზირ. 28,14.** იხ. ნერწყუ(ვ)ა.

**დანესტუვა** «დაბერვა»: „დაჰნესტუეს სამთა მთავართა ნესტუთა რქისათა“ G,—„დაჰბერა სამმანვე მან გუნდმან ნესტუსა მას რქისასა“ M, **მსჯ. 7,20.** იხ. ნესტუვა.

**დანეცუვა** დაფშვნა: „დაუნეცუე მშიერთა პური შენი“ I, **ეს. 58,7.** იხ. ნეცუვა.

**დანთქმა** ჩანთქმა: „მტერნი იგი მათნი დაანთქნა“ O, **სიბრძ. სოლ. 10,19;** „განეღო ქუეყანაჲ, დანთქა დათანი“ **ფს. 105,17.** „იყო... **დანთქმასა** საკერპოჲსასა“ **ფლკტ. 157,22;** „ვაჭრობათა თანა დანთქმაჲ (იპოების)“ H—**2251,59r.** „ზღჳთა მით მეწამულითა სამართლად **დანთქმულ**“ **იპ. რომ.-კურთხ. მოხ. 134,18;** „ალაგი ნავისა დანთქმულისაჲ“ O, **იგ. სოლ. 30,19.** იხ. ნთქმა.

**დანიშნვა** შეტყობა, შეცნობა: „დაჰნიშნვენ ეშმაკნი ესევითარსა ამას“ **მ. ცხ. 47r.** იხ. ნიშანი.

**დანქრევა** ბერვა: „ცეცხლისა დანქრევაჲ და მობერვაჲ ხორშაკისაჲ“ O, **სიბრ. სოლ. 11,19.** იხ. ნქრევა.

**დაობლება** ობლად დარჩენა: „დაობლდით მათგან და არა გუაქუს, თუ ვისა წარვიდეთ“ **მ. ცხ. 87r.** იხ. ობოლი.

**დაოდება** «დამორჩილება»: „შეურაცხ-ვიყავ ფრიად დარჱ-ოდებად (დამორჩილებად O) გზათა შენთა“ I **იერემ. 2,36.** იხ. ოდება.

**დაპარვა** გაქურდვა, მოპარვა: „დამპარე-ცა მე და წარმოიყვანენ ასულნი ჩემნი ვითარცა ტყუენი მახჳლითა“ O, **დაბ. 31,26;** „დაიპარეს ლეღჳ“ **მ. ცხ. 88r.** იხ. პარვა.

**დაპატიჟება** დასჯა; განჩინება: „ამისთჳს დაეპატიჟა, რაჲთა იყოს ჭურჭერი ესე ჴმეან“ **გრ. ნოს.-კაც. აგებ. 158, 26;** „დაიპატიჟე თავსა შენსა... რაჲთა პატივ-სცე უფროჲს ზომისა მის, რომელსა ღირს იყოს“ Ath.—**17,307r.** იხ. პატიჟი.

**დაპატრულ-ი** დახეული: „დაღათუ თჳსი იგი სამოსელი დაპატრული გამოაქუნდა გარე“ **რიფს. 173,40.** იხ. პატრვა.

**დაპება, დაპეპა** დახევა, დაპობა; ცემა: „დაიპო სამოსელი თჳსი“ **მთ. 26,65;** „დაიპენით გულნი თქუენნი და ნუ სამოსელნი“ O, **იოვ. 2,13;** „ურთიერთას ტჳნსა დაიპეპდეს“ **ფლკტ. 138,17.**

**დაპებულ-ი** დახეული, გაპობილი: „შეიმოსის სამოსელი დაპებული ყოველმან მოძილმან“ O, **იგ. სოლ. 23,21.** იხ. პება; შდრ. კუართ-დაპებული.

**დაპოხება** განოყიერება; გასუქება: „ჰამბავმან კეთილმან დააპოხნის ძუალნი“ O, **იგ. სოლ. 15,31.** იხ. პოხა.

**დაპრკოლება** იხ. დაბრკოლება.

**დაპყრობა** «მოღება», «მიღება», «მოპყრობა», აღება, დაჭერა, «მოგება», დამორჩილება, დაკავება, «გამოღება»: „დაიპყრნეს ჴელებითა მათითა მარცხენითა ლამპარნი“ G,—„მოიღეს ჴელითა მარცხენითა მათითა ლამპრები“ **მსჯ. 7,20;** „დაიპყრა ისრაჱლმან ქუეყანაჲ ჩემი“ G,—„მიმიღო მე ისრაჱლმან ქუეყანა ჩემი“ M, **მსჯ. 11,13;** „დავიპყრენით ყოველნი ქალაქნი მისნი“ G,—„მოვიპყრათ ყოველი ქალაქები მისი“ M, **II შჯ. 2,34;** „ჰბრძო მას და დაიპყრა აზოტჱ“ I, **ეს. 20,1;** „უკუეთუ დააპყრან და იპოოს ჴელსა მისსა ნაპარევი“ O, **გამოსლ. 22,4;** „სადა არა ჰგონებდეს, მუნქუეს დაეპყრას“ O, **ზირ. 23,31;** „ვითარცა შემოვიდოდის, დააპყართ კართა და დაჭკლიმეთ“ O, **IV მფ. 6, 32;** „დაიპყარ აგარაკი ჩემი“ O,—„მოიგე თავისა შენისად აგარაკი ჩემი“ pb., **იერემ. 32,7;** „ქუეყანაჲ დაიპყრა მათგან“ M, **ისუ ნ. 18,1;** „დაიპყრეს ბერძენთა თუხარისი“ **ქართ. ცხ. 134,5;** „დაიპყრა ეფრემიოს საყდარი ქალაქისა ანტიოქიისაჲ“ **ლიმ. 17,3;** „დაიპყრა იგი“ pb.,—„გამოიღო იგი (გალადი)“ G, **რიცხ. 32,39.**

**დაპყრობა ფერჴისა** გაჩერება, შედგომა: „ფერჴი დაიპყრა იესუ“ **მრ. 10,49.** იხ. პყრობა; შდრ. დასაპყრობელი; წინა-დაპყრობა.

**დაჟლითვა:** „დაიჟლითვოდა ერთიერთსა ზედა (მატლი)“ **ანდ.-ანატ. 211,23.** იხ. ჟლითვა.

**დაჟღლემა:** „რავდენნი ჩჩჳლნი ფერჴითა დაიჟღლიმნეს... და განკფდეს“ H—**341,645.** იხ. ჟღლემა.

**დარან-ი** იხ. დადარნება, დადარ(ა)ნებული, [დადარნეულება] (-ული), სადარანო.

**დარაჰკან-ი** იხ. დრაჰკანი.

**დარბაზ-ი** სახლი: „დარბაზნი იყიდნა დიდნი“ **მ. ცხ. 310v.**

**დარგვა** დანერგვა: „ჵჱ ზედაჲსზედა აღმოფხურა, დარგვითა ძირთა ვერ განიგებს“ **მ. ცხ. 202r.** იხ. რგვა.

**დარე** მდარე, მცირე: „დამორჩილებად მთავართა და რომელნი მთავართა ქუეშე არიან: აზნაურთა და დარჱთა“ **მრთ. D, ქ. იერ.-ალდგ. 126;** „იძრვინ (საგრძნობელი) უსუსურად საქმითა დარჱთა (დარითა var.)“ **გრ. ნოს.-კაც. აგებ. 172,3.** იხ. სიდარე, უდარესი.

**დარეკა** დაკაკუნება: „დავჰრეკეთ კარსა“ **ლიმ. 36,30;** „დაჰრეკეს ძელსა და შეკრბეს ძმანი ყოველნი“ **მ. ცხ. 177r.** იხ. რეკა.

**დარეცა** გაშლა, გაფენა, დაფენა, დაგება: „ქუეშე შენსა დაგირეცონ დალპოლვაჲ“ I, **ეს. 14,11;** „დარეცენით იგინი გზათა ზედა მათთა“ O, **ივდ. 14,5;** „დაირეცა (სამოსელი) იგი მოთხრილსა მას შინა, ვითარცა საგებელი სიღრმესა მას“ **განს. ი. 200,7;** „დაირეცნეს ქუეყანასა ზედა“ **ფლპ. მოც. 9,6.** იხ. [რეცა].

**დართვა** «დადება», დამატება, დაკრება, შერევა: „დაურთონ მას ზედა სამოსელი ძოწეული“ G,—„დასდვან მას ზედა სამოსელი მეწამული“ pb., **რიცხ. 4,8;** „მე დაგირთო უღელსა თქუენსა“ M, **II ნშტ. 10,11;** „არა დაერთოს მწუხარებაჲ გულსა“ O, **იგ. სოლ. 10,22;** „სისხლსა სისხლთა ზედა დაჰრთვენ“ O, **ოვსე 4,2;** „ოდეს კაცი დასნეულდეს და დაერთნენ მას ზედა განსაცდელნი“ **მ. ცხ. 25v;** „ნუ ყოველივე სიტყუაჲ გრწამნ, ნუცა ყოველსავე თანა დაერთვი“ **მ. ცხ. 35r;** „არცა დავჰრთვიდეთ ცოდვასა ზედა ცოდვასა“ **მ. სწ. 267,33;** „ცეცხლსა ზედა დაურთვიდეს შეშასა“ A—**92, 165r.** იხ. რთვა.

**დართ(უ)ვა** დახურვა: „რაჲთა იყიდონ... ძელი მოსლად და დართვად სახლები“ M, **II ნშტ. 34,11;** „ესრეთ აღიშენენ და დაირთუენ ყოველი იგი ტაძარი“ O, **II ეზრა 6,4.** იხ. რთ(უ)ვა.

**დართხმა** გართხმა: „დაართხნეს და იწყეს გუემად მტარვალთა“ **ანდ.-ანატ. 194,2.** იხ. რთხმა.

**დარიდება** მორიდება; დაზოგვა: «მიდრეკა»: „ერთგზის დაერიდნეს დედასა თჳსსა“ **ოსკ. 15,9**; „არცა დაერიდების ეკალთა, არცა კაპანთა, არცა ხერდოანთა ადგილთა“ **მ. ცხ. 201v**; „არღარა დავჰრიდო სიბერესა შენსა“ **ფლკტ. 144,10**; „ნუცა დაჰრიდებთ პირსა მათსა“ M,— ნუცა მისდრკებით პირისაგან მათისა“ G, **II შჯ. 20,3**. იხ. რიდება.

**დარიჩინ-ი** «კინამო»: „ვითარცა დარიჩინი და ვითარცა ასპალანტი ნელსაცხებელთა“ pb.,—„ვითარცა კინამოჲ და ჭამბაკი შეზავებული“ O, **ზირ. 24,20**.

**დარუჯვილ-ი** «დატუსვილი»: „პური დარუჯვილი, ეტერი ახალი არა შჭამოთ“ O, — „პური დატუსვილი, ეტერი ახალი არ შჭამოთ“ pb., **ლევიტ. 23,14**. იხ. რუჯვა.

**დარქენა** «დაცემა»: „შენ გამო მტერნი ჩუენნი დავრქნეთ (დავსცნეთ Ꮯ)“ Ⴂ, **ფს. 43,6**. იხ. რქენა.

**დარქუმა** დახურვა: „მოიღო დედაკაცმან ერთმან სარქუელი და დაარქუა ორმოსა მას“ O, **II მფ. 17,19**; „აღიჯადა გჳრგჳნი იგი, რომელი თჳთ ედგა და დაარქუა მას თავსა“ **მ. ცხ. 153r**.

**დარქუმა** შეკვრა: „დარქუმითა მით მყინვარისაჲთა ჴორცნი მათნი დაიბძარვოდეს“ **სბსტ. B, 135,19**. იხ. რქუმა.

**დარღუევა** «დაჴსნა», «დაქცევა», «განძება», «მოოჴრება», დაშლა, დამხობა: „რომელი დაარღუევდ (დაჰჴსნიდ DE) ტაძარსა მას“ C, **მთ. 27,40**; „გოდოლი იგი ფანოველისაჲ დაარღჳა (დააქცია G)“ M, **მსჯ. 8,16**; „დაგარღჳონ შენ“ DE, — „განგაძონ შენ“ C, **ლ. 19,44**; „რაჲ-იგი შენ აღაშენე, მათ დაარღჳეს“ Ⴂ,—„რომელ-იგი შენ აღაშენე, მათ მოაოჴრეს“ Ꮯ, **ფს. 10,3**; „დაარღჳნა ნათესავნი შჳდნი ქუეყანასა მას ქანანისასა“ **საქ. მოც. 13,19**; „დაარღჳა ღობე ბოსტნისაჲ და სხუაჲ ღობე მოდგა“ **მ. ცხ. 168r**; „ქალაქნი შენნი დაირღუნენ“ pb.,—„ქალაქნი შენნი დაეცნეს“ O, **იერემ. 4,7**; „დავარღჳო კედელი მისი“ O, **ეს. 5,5**; „ერთი თუ აშენებდეს და ერთი დაარღუევდეს, რაჲ-მე სარგებელი არს“ O, **ზირ. 31,28**.

**დარღუევა** დაშლა: „ნუ სცემ დარღუევად კიდობნისა მის“ **ფოკა 344r**; „შეჰქმნოდა დარღუევა“ **ქ. ცხ. 30,8**.

**დარღუეულ-ი** აოხრებული, დამხობილი, დაქცეული: „აღვაშჱნო დარღუეული მისი“ O, **ამოს 9,11**; „ვითარცა სახლი დარღუეული არს ცოფისა თანა სიბრძნჱ“ O, **ზირ. 21,21**. იხ. რღუევა; შდრ. დასარღუეველი, ზღუდედარღუეული.

**დარღუეულობა** დახსნილობა: „დარღუეულობაჲ ესე შინაგანისა სენისაგან არს“ **ბალ. 23,18**. იხ. დარღუეული.

**დარჩა, დარჩილ-ი** იხ. დასჯა.

**დარჩევა** გარჩევა, გამორჩევა: „ტარიგები იგი დაარჩია იაკობ“ O, **დაბ. 30,40**; „წოდებულ იქმნა სკიტეს, რაჲთა დაარჩიოს ბაიაჲ“ **მ. ცხ. 126v**. იხ. რჩევა.

**დარჩილ-ი** იხ. დასჯა.

**დარჩომა** დატოვება: „დარჩა ძე“ **ქ. ცხ. 59,20**; „ძმასა ვისმე დაჰრჩა სამკჳდრებელი“ **მ. ცხ. 297r**; „დაურჩეს ციხე-ქალაქნი“ **ქ. ცხ. 15,11**. იხ. რჩომა; შდრ. დასარჩომელი.

**დარცხუენა** შერცხვენა, «რცხუენა»: „რათა დაჰრცხუენეს პირსა მათსა“ O,—„რათა ჰრცხუენნეს პირთა მათთა“ pb., **იერემ. 7,19**; „მე ფრიად დამრცხუენა ზარისა მისგან“ **ლიმ. 44,3**. იხ. რცხუენა.

**დარწმუნება** დაჯერება: „დამარწმუნო მე ქრისტიანე ყოფად“ **საქ. მოც. 26,28**; „ფიცით დაგუარწმუნეს“ **ი.-ე. 31,31**. იხ. რწმუნება.

**დარწყ(უ)ვა, დარწყ(უ)მა**: «დაფარვა», დაგება: „სულთქუმაჲ ჩემი შენგან არა დაერწყოს (არა დაეფარა Ⴂ)“ Ꮯ; **ფს. 37,10**; „ზაკუვასა რავდენსა დაურწყავთ საბრჭედ ძმათა ჩუენთა“ **მ. სწ. 29,7**; „გამომიყვანე მე საბრჭისა მისგან, რომელ დამირწყეს“ **ფს. 30,5**; „დამირწყუეს მე ამპარტავანთა მახჱ“ **ფს. 139,6**; „მახჱ დაარწყუეს“ I, **იერემ. 5,26**; „ზრახეს **დარწყმაჲ** მახისაჲ“ **ფს. 63,6**. იხ. რწყ(უ)ვა/რწყ(უ)მა.

**დას-ი** «დასისაგანი», «დღითი-დღედი მსახურებაჲ», გუნდი, მხედარი, რაზმი: „გაქუს თქუენ დასი, მივედით“ C,—„გაქუს თქუენ დასისაგანი, წარვედით“ DE, **მთ. 27,65**; „დასისა მისგან აბიასი“ C,—„შემდგომად დღითი-დღედისა მის მსახურებისა აბიაჲსა“ DE, **ლ. 1,5**; „აღესრულა... წმიდითა მით დასითა“ **რიფს. 21,12**; „იხილნა დასნი ანგელოზთანი“ **მრთ. C, პავლე თებ. 322**; „აღ-ვინმე-დგეს დასისა მისგან ფარისეველთაჲსა“ **საქ. მოც. 15,5**. იხ. დასისაგანი.

**დასაბამ-ი** «დაბადება», «პირველნაყოფი», «პირველი», დასაწყისი, თავი, პირველი: „დასაბამითგან სოფლისაჲთ“ DE, — „დაბადებითგან სოფლისაჲთ“ C, **მთ. 25,34**; „ძღუნად დასაბამისად მოერთუნენ იგინი უფალსა“ G, — „ძღუნად პირველად შესაწირავად იგი ღმრთისა“ O, **ლევიტ. 2,12**; „დასაბამი ნარისუავთა ცხოვართა შენთაჲ მისცეს მას“ G,—„პირველი ნარისუელი ცხოვართა შენთაჲ მისცე მას“ M, **II შჯ. 18,4**; „ყოველი დასაბამი იფქლისა და ღჳნისაჲ“ G,—„ყოველივე პირველნაყოფი ღჳნისა და იფქლისა“ M, **რიცხ. 18,12**; „დასაბამითგან არა ეგრე იყო“ **მთ. 19,8**; „ესე იყო დასაბამ სასწაულთა“ **ი. 2,11**; „დასაბამი სიბრძნისაჲ არს შიში უფლისაჲ“ O, **იგ. სოლ. 1,7**; „იხილა რაჲ ესე დასაბამმან ყოვლისა ბოროტისამან, ეშმაკმან“ **ათ. მრთ. 243r**; „სასიძველნი აღაშენენ ყოველსა დასაბამსა გზისასა“ O, **ეზეკ. 16,31**; „რომელსა ვჰმსახურებ დასაბამითგან“ **II ტიმ. 1,3**; „უწყის (ღმერთმან) ყოველთა დასაბამი და აღსასრული“ **ი.-ე. 13,20**. იხ. დაუსაბამო.

**დასაბრკოლებელ-ი** შემაფერხებელი, მახე: „აღიღეთ დასაბრკოლებელი გზისაგან ერისა ჩემისა“ I, **ეს. 57,14**; „დაუგიან ველთა ზედა დასაბრკოლებელნი“ O, **ივდ. 5,1**; „უკუეთუ რაჲმე იხილის საქმე დასაბრკოლებელი“ **მ. ცხ. 219v**. იხ. დაბრკოლება.

**დასაბუდებელ-ი** დასადგომი: „დასაბუდებელად სირთა“ I, **იერემ. 10,22**. იხ. დაბუდება.

**დასაბურველ-ი** «შესახურველი», «სახურველი», «საბურველი», ფარდა: „ალილოდიდ... დასაბურველი ჰაკინთონი“ G,—„...შესახურველი იაკინთონი“ pb., **რიცხ. 4,25**; „დასაბურველი და ყოველნი საქმენი მათ-

ნი" G,—„სახურველი და ყოველი სამსახურებელი მათი" M, **რიცხ. 3,31**; „დასაბურველი კარვისა წამებისაჲ" G, — „საბურველი იგი კარავი საწამებელისა" pb., **რიცხ. 4,25**. იხ. დაბურვა.

**დასაგებელ-ი** ქვეშსაგები: „გაქუნდა დასაგებელი, რომელთა ზედა დასწვი?" Ath.—**12,244v**. იხ. დაგება.

**დასაგლეელ-ი** ყუთი: **III მფ.7,50***. იხ. დაგლა.

**დასადგინებელ-ი** გასაჩერებელი, კავი: „გარდაუტევნეს დასადგინებელნი იგი ნავისანი" Ier.—**140,175v**. იხ. დადგინება.

**დასადგმელ-ი** შანდალი; ლანჩა: „დასადგმელნი მათგანვე, რაჲთა იყვნენ სანთელნი იგი მათ ზედა" **გამოსლ. 37,17**; „დასადგმელნი ჭამლთა მათთა (მოიხუნეს)" M, **ისუ ნ. 9,5**. იხ. დადგმა.

**დასადგურება** «დადგრომა», «ყოფა», «ქცევა», დაბინავება: „დავისადგუროთ მას შინა" G, —„დავადგრეთ მუნ" O, **მსჯ. 19,11**; „დაისადგურე ღამე" G,—„იყავ ამას ღამე" O,—„იქცეოდე ამას ღამესა" M, **რუთ 3,13**. იხ. დადგრომა.

**დასადებელ-ი** «ნიჭი», საჩუქარი, «დანადები»: „თჳნიერ დასადებელთა თქუენთა" G,—„თჳნიერ ნიჭთა** თქუენთა" pb., **ლევიტ. 23,38**; „შეწირეს დასადებელსა ამას" **ლ. 21,4**; „არა არს სალბუნი დასადებელი" A—**92,282**; „ესე იყოს... ყოველთაგან დასადებელთა" pb.,—„ესე იყვნენ... ყოველთაგან ზედა დანადებთა" G, **რიცხ. 18,11**. იხ. დადება.

**დასავალ-ი** დასავლეთი: „მზის აღმოსავალით და დასავალით" **მთ. 8,11**; „მზის აღმოსავალითგან ვიდრე დასავალამდე დიდებულ არს სახელი ჩემი" O, **მალ. 1,11**; „წარვიდეს დასავალით კერძო" **ოსკ. 19,11**. იხ. დასლვა; შდრ. დასავალეთი, მზის(ა)-დასავალი.

**დასავალეთ-ი** დასავლეთი: „მიიხილე დასავალეთით კერძო" **მ. ცხ. 403v**. იხ. დასავალი.

**დასათმობელ-ი** შესაწყნარებელი, მოსათმენი: „ვინაჲ მიიწიე შენ ულმრთოებასა ამას, ვერ დასათმობელსა" **ბ. კეს.-ექუს. დღ. 136,8**. იხ. დათმობა.

**დასათრგუნველ-ი** დასატკებნი: „იყოს... საძოვარ ცხოვართა და დასათრგუნველ ზროხათა" I, **ეს. 7,25**; „იყოს იგი დასათრგუნველად ვითარცა თიჴაჲ გზათა ზედა" O, **მიქ. 7,10**. იხ. დათრგუნვა.

**დასაკრებელ-ი** «შესაკრებელი»; «შეწყობა»: „არა წმიდა იყოს თქუენდა თჳნიერ... დასაკრებელთა წყალთასა" O,—„არა წმიდა იყვნენ თქუენდა თჳნიერ... შესაკრებელი წყლისაჲ" G, **ლევიტ. 11,36**; „მოუღოს ღმერთმან... დასაკრებელი სამკაულისაჲ დიდებისა მათისაჲ" O,—„მოსპობს უფალი... შეწყობასა სამკაულისა დიდებისასა" pb., **ეს. 3,20**. იხ. დაკრება.

**დასაკჳრვებელ-ი** გასაოცარი, გასაკვირალი: „არცა დასაკჳრვებელ არს" **იპ. რომ.-კურთხ. ისაკ და იაკ. 56,1**. იხ. დაკჳრვება.

**დასამარხველ-ი** საცავი: „იხილე სახლთა დასამარხველთა წიგნთა საჴსენებელთა მეფეთა ბაბილონისთაჲსა" O. **II ეზრა 5,17**.

* გა მარტება და წყარო ფანქრითაა მიწერილი (რედ.).
** „ნიჭთა" წყაროში არ დასტურდება (რედ.).

**დასამარხველად** დასაცავად, შესანახავად: „დასდგა იგი წინაშე უფლისა დასამარხველად ნათესავთა თქუენთა" O. **გამოსლ. 16,33**. იხ. დამარხვა.

**დასამტკიცებელ-ი** განსამტკიცებელი: „დასამტკიცებელად ნათესავისა მისისა... აღესრულა" **იპ. რომ.-კურთხ. ისაკ და იაკ. 196**. იხ. დამტკიცება.

**დასანერგავ-ი** დასარგავი: „დავდვა სამარიაჲ... დასანერგავად ვენაჴისა" O, **მიქ 1,6**. იხ. დანერგვა.

**დასაპყრობელ-ი** «საპყრობელი», ქონება, საკუთრება, მამული: „ცემით სცე მათ დასაპყრობელი (საპყრობელი pb.) სამკჳდრებელისაჲ" G, **რიცხ. 27,7**. იხ. დაპყრობა.

**დასარღუეველ-ი** დასაქცევი: „მომცა მე უფალმან აღსაშენებელად და არა დასარღუეველად" **II კორ. 13,10**. იხ. დარღუევა.

**დასარჩომელ-ი** საზრდო, სარჩო: „უკუეთუ მისცის ვინ მას დღისა დასარჩომელი, სხუასა არღარა მიიღებნ" **მ. ცხ. 126r**. იხ. დარჩომა.

**დასასრულ-ი** «დასრულება», «უკუანაჲსკნელი», ბოლო, აღსასრული, კიდე; წვერი: „დასასრულსა განვლის" G,—„დასრულებასა მას წიაღსლვისასა" M, **ისუ ნ. 4,8**; „დასასრულსა (უკუანაჲსკნელსა DE) მას დღესა დიდისა მის დღესასწაულისასა დგა იესუ"**C, ი. 7,37**; „არა იყოს „დასასრულ" **ლ. 1,33**; „არა არს დასასრულ ყოვლისა შრომისა მისისა" O, **ეკლ. 4,8**; „მას დასასრული არა აქუს" **ვარ. 803**; „ყოვლისა დასასრულისა ვიხილე ოხჭანი" **ფს. 118,96**; „აღდგენ დასასრულით ქუეყანისაჲთ" I, **იერემ. 50,41**; „დასასრულსა წიგნისასა კუალად მოაჴსენებს" **უწყ.-იოან. ეპისტ. 78,64**; „დასასრულსა მთისასა იყო ქუაბი" **მ. ცხ. 194**; „დასაბამი და დასასრული არს შიში უფლისაჲ" **მ. ცხ. 292v**. იხ. დასრულება; შდრ. მოკლედასასრული.

**დასასტჳნველ-ი** დასასტვენი: „მიეცნა იგინი... დასასტჳნველად"* M, **II ნშტ. 29,8**. იხ. დასტჳნვა.

**დასასხდომელ-ი** სკამი: **III მფ. 10,5****. იხ. დასხდომა.

**დასასხმელ-ი** იხ. დასხმა; შდრ. ზედ-დასასხმელი.

**დასატაცებელ-ი** მოსატაცებელი: „ცოლნი ჩუენნი და შვილნი ჩუენნი იყვნენ დასატაცებელ" G, **რიცხ. 14,3**. იხ. დატაცება.

**დასატკებნელ-ი** გასათელელი: „დასხნა იგინი ვითარცა მიწაჲ დასატკებნელად" O. **IV მფ. 13,7**. იხ. დატკებნა.

**დასაფლავ-ი** დასამარხავი: „ღლედ დასაფლავად ჩემდა დამიმარხოს ეგე" **ი. 12,7**. იხ. დაფლვა.

**დასაყოფელ-ი** დასადუმებელი, ასაკრავი: „დამიწერიეს ებისტოლჱ ესე მწვალებელთა პირისა დასაყოფელად" **ლიმ. 64,22**. იხ. დაყოფა.

**დასაყუდებულო** სამარტომყოფო, სენაკი: „არა აწუევდეს ჭაპუკთა... ადგილთა დასაყუდებულოთა მკჳდრობად" **მ. ცხ. 117v**; „მოუგნეს დაბანი და სოფელნი და მონასტერნი და დასაყუდებულონი" **ი.-ე. 14,32**. იხ. დაყუდება.

* ეს სიტყვა წყაროში არ არის (რედ.).
** წყარო ფანქრითაა მიწერილი (რედ.).

**დასაშრომელ-ი** საღვაწი: „ექმენ მათ... განსასუენებელ დასაშრომელსა მას ადგილსა“ **თომა მოც. 14,25.** იხ. დაშურომა/დაშრომა.

**დასაშჯელ-ი** განსაკითხველი: „დღეს მსაჯულ და ხვალე დასაშჯელ“ **მ. სწ. 90,25.** იხ. დასჯა.

**დასაცავ-ი, დასაცველ-ი** «მცნება», დადგენილება; შესანახავი: „დაიცნე დასაცველნი მისნი“ G,—„დაიმარხნე მცნებანი მისნი“ M, **II შჯ. 11,1;** „დავიცვენით დასაცავნი მისნი“ O, **მალ. 3,14.** იხ. დაცვა.

**დასაცემელ-ი** დასამხობი: „წუერვალნი მაღალთა მათ მოღუაწებათანი ფრიად საშიშ არიან და ადვილად დასაცემელ“ **მ. ცხ. 280v.** იხ. დაცემა.

**დასაცველ-ი** იხ. დასაცავი.

**დასაძუელებელ-ი:** „დასაძუელებელად აღსრულებულ არს“ O, **ნაუმ 1,15.** იხ. დაძუელება.

**დასაწუ(ვ)ელ-ი** დამწველი: „სადაგავნი უკუე და დასაწუველნი იესუჲსნი არიან“ **მ. ცხ. 49r;** „მივსცნე ჴორცნი ჩემნი დასაწუველად“ **I კორ. 13,3.** იხ. დაწუვა; შდრ. მრგულიად-დასაწუველი, ყოვლად-დასაწუელი.

**დასახლეულება** შეჭურვა, მხედრად დადგინება, დაპატრონება: „ეშმაკმან დაგისახლეულა შენ და დაგიდგინა შენ მეფედ“ **ფლკტ. 139,5;** „არა დავესახლეულო გმოზასა სათნო ყოფად“ **H—341, 735;** „მგელნი დაესახლეულნეს ცხოვართა მათ“ **ათ. მრთ. 173v.** იხ. სახლეულება.

**დასაჴმობელ-ი** გასახმობელი, «საშრობელი»: „დასაჴმობელად ბადეთა იყო შენ და არა აღიშენო“ O,—„საშრობელ ბადეთა იყო და არა აღაშენო მერმე“ pb., **ეზეკ. 26,4.** იხ. დაჴმობა.

**დასაჴსნელ-ი** სახსარი: „ზარი დაეცის ყოველთა იოგთა და დასაჴსნელთა გუამისა მათისათა“ **მ. სწ. 139,18.** იხ. დაჴსნა.

**დასაჭება:** ი.—ე.*

**დასდებელ-ი** საგალობელი: „თქუეს დასდებელი იბაკოჲთურთ“ **H—341,688.** იხ. დადება.

**დასეტყუვლ-ი:** „ცხოვარნი დასეტყუვლნი“ **ქ. ცხ. 57,12.** იხ. სეტყუა.

**დასივებულ-ი** გასივებული: „პოვა იგი შამბსა მას შინა დაწერტილი და დასივებული მუმლთაგან“ **მ. ცხ. 248v.** იხ. სივება.

**დასისაგან-ი** «დასი», მხედარი: „გაქუს თქუენ დასისაგანი, წარვედით“ DE,—„გაქუს თქუენ დასი, მივედით“ C, **მთ. 27,65;** „მოვიდეს დასისაგანნი იგი“ **ანან. ებრ. 313r.** იხ. დასი.

**დასკუდვილ-ი** გამწკრივებული: „დასკუდვილად ვლენედ“ **ფიზ. XV, 6.** იხ. სკუდვა.

**დასლვა** «დაქცევა», ჩასვლა; «მოწევნა»: „მზჱ დაჰვიდოდა“ DE,—„რაჟამს დაჰჴდა მზე“ C, **მრ. 1,32;** „აღმოვალს მზჱ და დაჰვალს მზჱ“ O, **ეკლ. 1,5;** „მოკუდა დასლვასა ოდენ მზისასა“ M, **II ნშტ. 18,34;** „მზემან ცნა ჟამი დასლვისა თჳსისაჲ“ **ფს. 103,19.** იხ. სლვა; შდრ. დასავალი, დასავლეთი.

**დასნეულება** ავად გახდომა, სენის შეყრა, უძლურება: „გარდამოვარდა და დასნეულდა“ O, **IV მფ. 1,2;** „დავსნეულდი და დავწევ“ O, **დან. 8,27;** „ელისე დასნეულდა სნეულებითა“ O, **IV მფ. 13,14;** „დასნეულდა იგი მუნ სნეულებითა დიდითა“ **მ. ცხ. 69v.** იხ. სნეულება.

**დასობა** «შთამაგრება», ჩარჭობა: „დაასვა მანაჲ იგი ყურიმალსა მისსა და დაჰმშჭუალა ქუეყანასა“ M,—„შთაამაგრა მანაჲ ყბასა მისსა და განავლო ქუეყანად“ G, **მსჯ. 4,21;** „დაასობდეს ოთხ-ოთხსა მანასა“ **რიფს. 177,4;** „დაასვნეს ოთხნი მანანი ქუეყანასა“ **რიფს. 175,16;** „ნაწევარსა კლდისასა დაესვის მანად“ O, **ზირ. 27,2.** „(შური)... მუსმარი არს მახჳლი გულისაჲ, რამეთუ არა შეაწევს გულად ტკივილი მუსმრისაჲ, ვითარ-იგი შეაწევს ტკივილი შურისაჲ, რომლისა შინა **დასობილ** არს იგი“ **მ. სწ. 8,21.** იხ. სობა.

**დასოვლება** დასველება; «დალტობა»: „დაასოვლნეს ფერჴნი თჳსნი ზეთითა“ **იპ. რომ.-კურთხ. მოხ. 190,13;** „დაასოვლეთ ჭილი... ზეთითა“ **Sin.—11,168r;** „დასოვლდენ მთანი სისხლისაგან მათისა“ G,—„დაილტვნენ მთანი სისხლითა მათითა“ O, **ეს. 34,4.** იხ. სოვლება.

**დასრულ-ი** ჩამოსული, დაცვენილი: „უკუეთუ ვისიმე თმაჲ დასრულ იყოს, თავი მისი მტიერი არს“ G, **ლევიტ. 13,40.** იხ. დასლვა.

**დასრულება** «აღსრულება», «მოსრულება», დაბოლოვება, დამთავრება, გამოლევა, დალევნა, მოკლება: „ვითარცა დაასრულნა სიტყუანი ესე“ DE,—„ვითარცა აღასრულნა სიტყუანი ესე“ C, **ლ. 7,1;** „რაჟამს დაასრულნეთ ნაშრომნი ქუეყანისანი“ G,—„რაჟამს მოასრულოთ ნაყოფი ქუეყანისა თქუენისა“ pb., **ლევიტ. 23,39;** „წელიწადი დაესრულა“ O, **მალ. 3,10;** „ვერ დაასრულოთ ქალაქები“ **მთ. 10,23;** „ისარნი ჩემნი დავასრულნე მათ ზედა“ G, **II შჯ. 32, 23;** „დაესრულა სახლისაგან ღმრთისა თქუენისა შესაწირავი“ O, **იოვ. 1,13;** „დაესრულნეს... ფარნავაზიანნი“ **ქ. ცხ. 64,3;** „დასრულდა წული შვილიერებაჲ მისთაჲ“ **შუშ. I, 31.**

**დასრულება** «დასასრული»; «სრულქმნა»: „დასრულებასა მას წიაღსლვისასა“ M,—„დასასრულსა განვლისა“ G, **ისუ ნ. 4,8;** „შემდგომად დასრულებისა მის ლხინებისა შესწირო ჴბოჲ ზროხათაგან“ O,—„შემდგომად სრულქმნისა ლხინებათასა მოიყვანონ ზუარაკი ზროხათაგან“ pb., **ეზეკ. 43,23.**

**დასრულებულ-ი** დამთავრებული: „დასრულებულ არს სთუელი“(!). იხ. სრულება; შდრ. დასასრული.

**დასტუანვა** იხ. სტუანვა.

**დასტჳნვა** დასტვენა: „დაისტჳნეს და შეხარეს თავი მათი“ O, **გოდ. იერემ. 2,15;** „დაისტჳნოს ყოველსა ზედა წყლულებასა მისსა“ I, **იერემ. 49,17;** „დაისტჳნენ შენ ზედა“ O, **ეზეკ. 27,36.** იხ. სტჳნვა.

**დასტურ-ი** ჭეშმარიტი, ნამდვილი; ნდობით აღჭურვილი პირი: „მითხარ დასტური, თუ რაჲ გჭირს“ **მ. ცხ. 52v;** „უწყია, ვითარმედ ჴელი ესე დასტური არს და მართალი?“ **ლიმ. 79,12;** „ბრძანა წარვლინებად დასტური თჳსი, რომელმან ჭეშმარიტად გამოიწულილოს მისთჳს“ **Sin.—11,126r.**

---

* წყარო ფანქრითაა მიწერილი (რედ.).

**დასტურად** ნამდვილად: „დასტურად ესრეთ არს?" მ. ცხ. 52v; „ნანდჳლვე დასტურად მოახლებულ არს დღე აღსასრულისა ჩემისაჲ?" მ. ცხ. 93r. იხ. დასტურება, სიდასტურე, უდასტურესი.

**დასტურება/დასტურობა** სინამდვილე; ნდობა, რწმუნება: „წარვიღო ჩემ თანა საფლავად ქელით-წერილი შენი დასტურებისათჳს სიტყჳსა შენისა" ლიმ. 74,15; „ესე ყოველი ჩემ თანა საცთური და ბასრობაჲ არს, რომელსა აქუს სიმტკიცე და არცა დასტურობაჲ ჩემ თანა" ლიმ. 82,14; „დამადგინა მსახურებასა შენსა ზედა, გარნა დასტურობისა და ერთგულებისა ჩემისათჳს წინაშე მისა" ბალ. 75,18. იხ. დასტური.

**დასუარულ-ი** დასვრილი: „ჳქითხა სამოსლისა მისთჳს, რომელ დასუარულ იყო სისხლითა მით" ათ. მრთ. 84v. იხ. [სუარვა].

**დასუენება** «დადუმება», დაძინება, დაწყნარება; დადება, მოთავსება: „რაჟამს დაესუენა მარდოქეს გარეშე ეზოსა მეფისასა" O,—„დადუმნა მარდოქე და იყო ეზოსა მეფისასა" M. ესთ. 12,1; „ვინაჲთგან მამათა დაისუენეს" II პეტრე 3,4; „დაისუენა მათ თანა ბჭეთა მათ ზედა ტაძრისა მის მეფისათა" O, II მფ. 11,9; „რაჲთამცა ხატთა დაისუენებდეს სენაკთა შინა" ი.-ე. 40,19. იხ. სუენება.

**დასულება** «შესულება», «დაკჳრვება», «განკჳრვება», გაოცება, გაშტერება, გონების დაკარგვა; დაყუჩება: „ხედვიდ მას და დასულბიან" C,—„იხილეს იგი და განუკჳრდა" DE, ლ. 2,48; „დაუსულბეს (შეუსულიბნა C) გულნი მათნი" DE, ი. 12,40; „დავსულბი და დავვარდი პირსა ჩემსა ზედა ქუეყანად" O,—„შევსლბი და დავვარდი პირსა ზედა ჩემსა ქუეყანასა ზედა" G, დან. 8,18; „დასულბა ისაკი დაკჳრვებითა დიდითა" ივ. რომ.-კურთხ. ისაკ. და იაკ. 32,9; „დაუკჳრდა და დასულბეს შუენიერებასა მას ზედა ჰასაკისა მისისასა" რიფხ. 163,17; „რაჲთა დასულბენ და დაიძინონ ძილი საუკუნოჲ" I, იერემ. 51,39; „წამალმან... დაჰჴსნის სენთა სიმძაფრე... და დასულიბნის ძარღუნი, რაჲთა განეგოს ტკივილი" მ. სწ. 61,35.

**დასულება** «წარწირვა», «გულის-სიტყუა», საოცრება: „დასულებითა დასულბეს ქუეყანაჲ" O,—„წარწირვით წარიწიროს ქუეყანა" G, ეს 24,19; „იწყო დასულებად და ურვად" DE,—„იწყო გულის-სიტყუად და ურვად" C, მრ. 14,33; „დაფარნეს იგინი დასულებამან" ეზეკ. 7,18.

**დასულებულ-ი** «შესულებული», გასულელებული, გაოცებული; დაკჳრვებული; «განცოფებული»: „იყვნეს გულნი მათნი დასულებულ" DE,—„გულნი მათნი შესულებულ იყვნეს" C, მრ. 6,52; „მოწაფენი... დასულებულ იყვნეს" C,—„მოწაფეთა დაუკჳრდებოდა" DE, მრ. 10,24; „მიდევდა მას დასულებული" O,—„შეუდგა მას განცოფებული" pb., იგ. სოლ. 7,22; „დგეს დასულებულად მკლველნი იგი, ერთბამად დაკჳრვებულნი" ფლკტ. 159,34. იხ. სულება.

**დასუმა** დასმა, დადება: „დასუას იგი ძლიერთა თანა" O, I მფ. 2,8; „დასუთ ნაბუთე მთავრად ერისა" O, III მფ. 21,9; „დაისუას მჴართა თჳსთა ზედა სიხარულით" ლ. 15,5; „დასუა დედაკაცმან მან ყრმაჲ იგი ქუეყანასა ზედა" ფლკტ. 153,33. იხ. სუმა.

**დასურა** დასვრა, გაჭუჭყიანება: „რომელმან შებღალოს და დასუაროს ბაყლითა (პორფირი სამეუფოჲ), ერთითა პატიჟითა განიპატიჟნენ" მ. ცხ. 229r. იხ. სურა.

**დასჳრინგება** «სჳრინგება»: „უკუეთუ იხილოს მღდელმან ნიში იგი დასჳრინგებისა... განაყენოს მღდელმან ნიში დასჳრინგებისაჲ შჳდ დღე" G,—„უკუეთუ იხილოს მღდელმან მან ნიში იგი სჳრინგებისა... განავლინოს იგი გარე მღდელმან მან შედებული იგი სჳრინგებისა მის შჳდ დღე" pb., ლევიტ. 13,31. იხ. სჳრინგება.

**დასწავება** დასწავლა: „უბრძანა ესე დასწავებად ძეთა ისრაჱლისათა და იუდაჲსთა" O, II მფ. 1,18; „დაესწავა მას ჟამის-წირვაჲ ზეპირით" ლიმ. 122,4. იხ. სწავება.

**დასწავლა** შესწავლა; შენიშვნა: „ვერ დაისწავლის ჴელოვნებასა მას" მ. ცხ. 56v; „დაესწავლა მას საყამობელიცა ძლისპირი" მ. ცხ. 31v; „დაისწავლო ადგილი" G, რუთ 3,4. იხ. სწავლა.

**დასწრობა** დასწრება: „მზე ნუ დაგასწრობნ განრისხებასა თქუენსა" მ. სწ. 31,16. იხ. სწრობა.

**დასხდომა** დაჯდომა, «ინაჴ-დგმა», მოსხდომა პურისათვის; დამკვიდრება, დასახლება: „დასხდა მწყობრად-მწყობრად" DE,—„ინაჴ-იდგეს პურის-მტებმან" C, მრ. 6,40; „მუნ დავსხედით და ვტიროდეთ" ფს. 136,1; „დასხდეს წინაშე ჩემსა" O, ეზეკ. 14,1; „დასხდეს იგინი სამარიას" O, IV მფ. 17,24; „დასხდეს საშუალ ბეთელსა და საშუალ გაისა" G, ისუ ნ. 8,9.

**დასხდომა** დაჯდომა: „უკუეთუ დასხდომით დასხდეთ ქუეყანასა ამას" იერემ. 42,10; „უბრძანა ერსა მას დასხდომაჲ" მთ. 14,19. იხ. სხდომა.

**დასხერილ-ი** დამსხვრეული, დატეხილი: „ლერწამი დასხერილი არა შემუსროს" მთ. 12,20. იხ. სხერა.

**დასხერპა** გაკვრა, გაჭიმვა: „დასხირპნეს იგინი თითოეულად ოთხსა მანასა" რიფხ. 177,17; „განაჴურვეთ ცხედარი ცეცხლითა და დასხირპეთ მას ზედა" H—341, 829. იხ. სხერპა.

**დასხივებულ-ი** «ჩამოსხმული»: „ზურგის-ძუალი მისი—რკინაჲ დასხივებული" O,—„ზურგნი მისნი რკინისა ჩამოსხმულისა" pb., იობ 40,14. იხ. სხივება.

**დასხმა** «დანერგვა», «დათხევა», «ინაჴ-დგმა», «დაწყობა», «დამარხვა», «დადგმა», «დაშრობა», დადება, დაყრა, დაღვრა; შეკაზმვა; დასმა; თავს-დასხმა: „დაესხას თუ ვინმე კაცსა რქაჲ და არღა ეხაროს მისგან" M.—„ვინ არს კაცი, რომელმან დაჰნერგა ვენაჴი და არა განიშუა მისგან" G, II შჯ. 20,6; „სადა დაასხიან ნაცარი" G,—„სადა-იგი დასთხიონ ნაცარი" O, ლევიტ. 4,12; „დასხით კაცები ესე" DE,—„ინაჴ-უდგთ კაცებსა მაგას" C, ი. 6,10; „შენნი ფერჴნი რბიან და დაგსხნიან შენ" pb.,—„ფერჴნი შენნი რბიან და დაგაშრობენ შენ" O, იერემ. 12,5; „დაასხან შეშაჲ ცეცხლსა მას ზედა" O,—„დააწყვნენ შეშანი ცეცხლსა ზედა" G, ლევიტ. 1,7; „დაესხნეს (დაემარხნეს C) ყოველნი

ესე სიტყუანი გულსა თჳსსა“ **ლ. 2,51**; „ქვანი... დასხნა ისო“ M,—„ქვანი... დადგნა იისუმან“ G, **ისუ ნ. 4,20**; „კაცმან ვინმე დაასხა ვენაჴი“ **ლ. 20,9**; „დაასხთ სამოთხეები“ I, **იერემ. 29,5**; „დაასხეს სამოსელი მას ზედა“ **მთ. 21,7**; „ოდეს ალადუდეს ცეცხლი იგი, დაასხას წყალი იგა“ Ath.—**12, 169r**; „დაასხა ზეთი და ღჳნოჲ“ **ლ. 10,34**; „დაასხნეს ჴელნი მათნი მოციქულთა ზედა“ **საქ. მოც. 5,18**; „დაასხა შეშაჲ“ O, **დაბ. 22,9**; „დაასხა თავსა მისსა“ **მთ. 26,7**; „დამისხენით მე კაჰრაულსა“ **III მფ. 13,27**; „დასხნეს იგინი და წარმოუდგეს და ჰმსახურებდეს მათ“ **ლ. 12,37**; „დაესხნეს მას“ M, **II ნშტ. 24,21**; „დაესხნეს ქალაქებსა იუდაჲსსა“ M, **II ნშტ. 25,13**; „ვითარ ერი იგი დაესხმოდა მას“ **ლ. 5,1**.

**დასხმა ჴელისა/ჴელთა** ხელთ დასხმა: „ფედიმოსს დაასხნა ჴელნი ებისკოპოსად“ **თევდრ. 551**. იხ. სხმა, ჴელთ-დასხმა; ზედ-დასასხმელი.

**დასხმით-ი** ჩამოსხმული: „იქმნეს თავისა თჳსისა დასხმითნი ორნი დიაკეულნი“ O, **IV მფ. 17,16**. იხ. დასხმა.

**დასხმულ-ი** «აღტჳრთული»; «გამოდნობილი»: „მის თანა ორნი იგი კარაულნი დასხმულნი“ M,—„მის თანა უღლეული ვირთაჲ აღტჳრთული“ G (!); „ყოველი კერპები დასხმულები მათი წარსწყმიდოთ“ pb.,—„ყოველნი კერპნი გამოდნობილნი მათნი წარწყმიდნეთ“ G, **რიცხ. 33,52**. იხ. დასხმა.

**დასჯა, დარჩა, დაშჯა** «სჯა», «განკითხვა», «ტანჯვა», «განცრუვება», სასჯელის დადება, დასჯა, გასამართლება: „დასაჯენ იგინი“ Ꮯ,—„საჯენ იგინი“ Ꮖ, **ფს. 5,11**; „მსგავსად შჯულისა თქუენისა დასაჯეთ“ C,—„შჯულისაებრ თქუენისა განიკითხეთ“ DE, **ი. 18,31**; „სიკუდილითა სარცხჳნელითა დავსაჯოთ იგი“ O, **სიბრძ. სოლ. 2,20**; „არავინ მოგცა შენ ყოფაჲ, ვითარმცა ესრეთ დაგუსაჯენ ჩუენ“ B,—„არა გაქუს ჴელმწიფებაჲ ტანჯვად ჩუენდა“ A, **სბსტ. 128,16**; „არცა დასაჯოს (განაცრუვოს Ꮯ) იგი, რაჟამს განიკითხვიდეს მას“ **ფს. 36,33**; „რაჲსათჳს დაშჯი თავსა შენსა და აშთობ ჭირითა“ **ბალ. 67,19**, „რაჲსათჳს სამარის-მძარცუველთა მათ დარჩი?“ **მრთ.** D. **კ. იერ.-ალდგ. 115**; „სიტყუათა შენთაგან დაისაჯო“ **მთ. 12,37**; „დასაჯა იგი ორ წელ“ **ვრდ. 93,21**; „რაჲსათჳს ძჳრ-ძჳრად დაშჯი სიბერესა მაგას მამისა შენისასა?“ **ფლკტ. 145,16**; „შენ უსწრაფე და განიკითხე და დასაჯე იგი“ **მ. სწ. 39,19**. „უკუეთუ მსახურებაჲ იგი **დასჯისაჲ**—დიდება“ **II კორ. 3,9**; „შემდგომად ზღჳსა მის დაშჯისა... თჳთ თავსა თჳსსა დაშჯიდა“ **ოქრ.-მარხ. და იონ. 107,7**; „განიბჭო ჩუენ ზედა დაშჯაჲ სიკუდილითა“ **მ. სწ. 217,18**.

**დასჯილ-ი, დარჩილ-ი, დაშჯილ-ი**: «განცრუვებული», მსჯავრდადებული: „საშჯელისა მისისაგან გამოვედინ დაშჯილი (განცრუვებული Ꮯ)“ **ფს. 107,7**; „მთავარი ამის სოფლისაჲ დასჯილ არს“ **ი. 16,1**; „დასჯილთა თავისუფლებასა მიანიჭებს“ **ევ. კჳპრ.-დაფლვ. 92v**; „დარჩილ იყო ქუეყანაჲ“ **მრთ.** S. **კ. იერ.-ალდგ. 159,31**; „კაცი დაშჯილი და განკითხული ყოველსა ქუეყანასა“ I, **იერემ. 15,10**. იხ. სჯა; შდრ. დასაშჯელი.

**დატანჯვა** შეწუხება, შეჭირვება: „ნეტარ იყვნენ, რომელთა დაიტანჯნენ თავნი თჳსნი“ **თეკლა 93,15**. იხ. ტანჯვა.

**დატაცება** «მოტაცება», «წარტყუენვა», წართმევა: „დაიტაცებდეს ყოველთა, რომელი თანა-წარჰვლიდა მათ გზასა ზედა“ G,—„მოიტაცებდეს ყოველსა ჟამსა წარმავალთა გზისათა“ M, **მსჯ. 9,25**; „დაიტაცეს მათგან ნატყუენავი“ G,—„წარტყუენა მათგანი ტყუედ“ pb., **რიცხ. 21,1**. იხ. ტაცება.

**დატევა, დატევნა** «ტჳრთვა», ატანა, დათმენა: „მაქუს სიტყუა თქუენდა, ხოლო ვერ შეუძლოთ დატევად აწვე“ C,—„მაქუს სიტყუად თქუენდა მიმართ, არამედ არღა ძალგიც ტჳრთვად აწ“ DE, **ი. 16,12**; „ვითარმცა სოფელმან ამან დაიტია აღწერილი წიგნები“ **ი. 21,25**; „არა ყოველთა დაიტიიან სიტყუაჲ ესე“ **მთ. 19,12**; „რომელ შემძლებელ არს დატევნად, დაიტევდენ“ **მთ. 19,12**. იხ. ტევა/ ტევნა.

**დატევება, დატეობა** «დაშდომა», «დაგდება», «მიშუება», «მოყრა», «დაცადება», «მიტევება», «დაბნევა», «დათხევა»: „აჰა ესერა დაუტევებთ თქუენ სახლთა თქუენთა ოჴრად“ DE,—„აჰა ეგერა დაგშდების თქუენ სახლი თქუენი ოჴერი“ C, **მთ. 23,38**; „რაჲსათჳს დამიტევებ მე“ DE,—„რად დამაგდებ მე“ C, **მთ. 27,46**; „არა დაუტევა მკჳდრი“ C,—„არა დაუშთა შვილი“ DE, **მრ. 12,20**; „უკუეთუ დაუტევოთ იგი ესრჱთ“ DE,—„უკუეთუ მიუშუათ ესრეთ“ C, **ი. 11,48**; „დაგიტევენ თქუენ ზედა ნათესავნი ესე, დაშთომილნი ესე“ M,—„მოყარნა თქუენ ზედა წარმართნი, დაშთომილნი ესე“ G, **ისუ ნ. 23,4**; „დაუტევნა გამოცდად მათ მიერ ისრაჱლი“ G,—„დააცადა გამოცდად მათ შორის ისრაჱლისა“ M, **მსჯ. 2,22**; „დაუტევეს მათ“ DE,—„მიუტევეს მათ“ C, **მრ. 11,6**; „დაუტევა სამოსელი თჳსი მათ თანა“ B,—„დააბნია სამოსელი თჳსი მათ წინაშე“ A, **სბსტ. 138,22**; „დაუტევა ნაზარეთი“ **მთ. 4,13**; „უკუეთუ დაუტეო იგი, დაგიტეოს შენცა მან“ M, **I ნშტ. 28,9**; „ყოველი ქალაქი დაიტევა და არა დაშჱნებულ არს მას შინა კაცი“ O, **იერემ. 4,29**; „არა დაუტევნე იგინი“ O,—„არა დავსთხინნე იგინი“ I, **ეს. 41,17**; „არა დაუტეოთ გუამი მისი“ M,—„არა დააძინოთ სხეული მისი“ G, **II შჯ. 21,23**.

**დატევება, დატეობა** «განტევება»; დატოვება: „ცოლისა დატევებაჲ“ C,—„ცოლისა თჳსისა განტევებაჲ“ DE, **მრ. 10,2**; „ცნა, ვითარმედ დატეობაჲ იყო იგი ღმრთისა შეწევნისაჲ“ **მ. ცხ. 226r**.

**დატევებულ-ი** «დაშთომილი», დატოვებული, გაშვებული: „დევნულღა თუ ვართ, არამედ არა დატევებულ ვართ“ **II კორ. 4,9**; „ესე არს ქუეყანაჲ, რომელ დატევებულ არს“ M,—„ქუეყანაჲ დაშთომილ არს“ G, **ისუ ნ. 13,2**; „რომელმან დატევებული შეირთოს“ **მთ. 5,32**. იხ. ტევება.

**დატევნა** იხ. დატევა.

**დატენა** ამოყორვა: „გარდარეულად ჭამადითა დასტენო და ამოივსო მუცელი შენი“ **ოქრ.-მარხ. და იონ. 109,37**.

**დატენილ-ი** გატენილი, აღსავსე: „საწყაული შეხრილი და დატენილი და ზე გარდათხეული“ C, **ლ. 6,38**. იხ. ტენა.

**დატეობა** იხ. დატევება.

**დატირება** «ტირილი», გლოვა: „დაიტირონ დაწუვაჲ“ G,—„ტიროდიან დაწუვასა მას“ O, **ლევიტ. 10,6**; „დაიტიროს მამაჲ და დედაჲ დღეთა თჳსათა“ G,—„სტიროდის მამა-დედასა თჳსსა თთუე ერთ“ M, **II შჯ. 21,13**; „დაიტირე თავი შენი ამასვე საფელსა“ **მ. ცხ. 336r**. იხ. ტირილი.

**დატკბობა** ტკბილად შექმნა: „ჭამე... გოლი, რაჲთა დატკბნეს სასაჲ შენი“ pb., **იგ. სოლ. 24,13**; „პირსა ურცხჳნოჲსა დასტკბნის თხოვაჲ“ O, **ზირ. 40,32**; „რომელმან წუთ ერთ დაატკბის სასაჲ შენი“ O, **იგ. სოლ. 5,3**; „ოდეს მოჰმჳხოს პირი ეკალმან, აღმოიცოხნის იგი, და დაიტკბობს პირსა თჳსსა“ **მ. ცხ. 278r**; „დაატკბობნ გალობასა, რაჲთამცა .. სათნო ეყო ღმრთისა“ **მ. სწ. 246,30**; „ნუმცა დაგუტკბნების ჩუენ უღებებაჲ“ Sin.—**97,60v**. იხ. ტკბილი.

**დატკებნა** «დათრგუნვა», გავაკება: „ვითარცა მეკეცემანლა დატკებნის თჳსი იგი თიჴაჲ, ეგრე დაიტკებნნენ“ I,—„ვითარცა მეკეცჱ, რომელი დასთრგუნავნ თიჴასა, ეგრე დაითრგუნნენ“ M, **ეს. 41,25**; „დატკებნნა იგინი ბრჭყალმან ჩემმან“ G, **მსჯ. 5,22**.

**დატკეპნილ-ი** გათელილი: „მთავრობანი და ჴელმწიფებანი მისნი დატკეპნილ“ **იპ.-რომ.-კურთხ. მოს. 180,14**. იხ. ტკებნა/ტკეპნა.

**დატუსვილ-ი** «დარუჯვილი»: „პური დარუჯვილი (დატუსვილი pb.), ეტერი ახალი არა შჭამოთ“ G, **ლევიტ. 23,24**. იხ. ტუსვა.

**დატჳნვა** «ცემა თავსა თჳსსა», თავის გაჭყლეტა: „ქვითა დაიტჳნვინ“ C,—„ქვითა იცემნ თავსა თჳსსა“ DE, **მრ. 5,5**; „ქერუმისაგან დიდად დაიტჳნა“ **წწტყ. 93**. იხ. ტჳნი.

**დატჳრთულ-ი** აკიდებული: „აქუნდა მის თანა კარაული, დატჳრთული პურითა“ **მ. ცხ. 383v**. იხ. ტჳრთვა.

**დატფობა** გათბობა: „დაატფიან იგი ფრთითა თჳსითა“ **ბ. კეს.-ექუს. დღ. 115,10**.

**დატფობილ-ი** გათბობილი, გახურებული: „ხილვასა მას და სიყუარულსა დატფობილ იყო“ **რიფს. 176,12**. იხ. ტფობა.

**დატყება** ცემა მოთქმით; «ტყება»: „არცა დაიტირნეთ, არცა დაიტყებნეთ“ O,—„არცა იტყებნეთ, არცა იტირნეთ“ pb., **ეზეკ. 24,23**. იხ. ტყება.

**დატყუელვა** ტაშის კვრა, ხელების შემოკვრა: „ყოველთა ხეთა ველისათა დაიტყუელნენ რტოებითა მათითა“ I, **ეს. 55,12**; „დაიტყუელენ ჴელითა, დაიბგერენ ფერჴითა და თქუ ვაშა“ O, **ეზეკ. 6,11**; „დაიტყუელე ჴელი ჴელსა“ O, **ეზეკ. 21,17**. იხ. ტყუელვა.

**დატყუენვა** აოხრება, აკლება, გაძარცვა, ტყვედ წასხმა: „ეძიებდეს... რაჲთამცა დატყუენეს ყოველი სოფელი“ **გამოჩ. ჯუარ. 237,10**; „დატყუევნა დედანი“ **ქ. ცხ. 25,16**. იხ. ტყუენვა.

**დაუბადებელ-ი** უქმნელი: „შემოიღებენ ღმრთისა თანა სიჭშირისა დაუბადებელსა“ **ბ. კეს.-ექუს. დღ. 41,20**. იხ. დაბადება.

**დაუბნება** დალაპარაკება: „დაიუბნნის ძმანი სწავლითა სულიერითა“ **ი.-ე. 88,22**. იხ. უბნობა.

**დაუბრკოლებელ-ი** შეუფერხებელი, უეჭველი: „გზაჲ დაუბრკოლებელი“ O, **სიბრძ. სოლ. 19,7**; „დაუბრკოლებელი გონებაჲ მაქუს ღმრთისა მიმართ“ **საქ. მოც. 24,16**.

**დაუბრკოლებელად** შეუფერხებლად, უშიშრად; უვნებლად: „დღითი-დღედ დაუბრკოლებელად მისცედ“ O, **I ეზრა 6,30**; „დაუბრკოლებელად განვთქუა გამოცხადებისა თქუენისათჳს“ **პოვნ. სტეფ. 665,8**; „ოდეს გენებოს, დაუბრკოლებელად მოხჳდოდე ჩემდა“ **მ. ცხ. 288r**; „წარვიდა დაუბრკოლებელად ქუეყანად ეკლესიისა“ **არისტ. 66,30**. იხ. დაბრკოლება.

**დაუბურველ-ი** შიშველი; დაუხურავი: „თავი მისი დაუბურველ“ M, **ლევიტ. 13,45**. „შუენისა დედაკაცსა **დაუბურველად** წინაშე ღმრთისა ლოცვაჲ?“ **I კორ. 11,22**. იხ. დაბურვა.

**დაუდგომ-ი** იხ. წინადაუდგომი.

**დაუდგრომელ-ი** დაუცხრომელი, დაუდეგარი, არა მყარი: „ჟამი წელთა ჩუენთაჲ დაუდგრომელ არს, ვითარცა ქსელი დედაზარდლისაჲ“ **ფს. 89,9**; „კაცი ორგული დაუდგრომელ არს ყოველთა გზათა მისთა“ **იაკ. 1,8**; „ქუალადცა წარვიდეს დაუდგრომელნი იგი“ **მ. ცხ. 164v**; „ვითარცა პირველნი იგი არა დაადგრეს, ეგრეთვე ესენიცა დაუდგრომელ არიან“ **მ. სწ. 256,28**. იხ. დადგრომა.

**დაუდნობელობა** ნაღველმეტობა, ნაღვლიანობა: „სალმობაჲ უძილებისაჲ და რისხვაჲ დაუდნობელობისაჲ და წერტაჲ წელთაჲ კაცისა თანა უძლებისა“ O, **ზირ. 34,23**. იხ. დადნობა.

**დაუდუმებელად** შეუნელებლად, დაუცხრომელად: „ვისმენ გალობასა მას, რომელსა დაუდუმებელად შესწირავენ უფლისა“ **მ. ცხ. 446v**; „იქცეოდა დღე და ღამე დაუდუმებელად ლოცვითა“ **მ. ცხ. 278r**. იხ. დადუმება.

**დაუვსებელ-ი** დაუშრეტელი, ჩაუქრობელი: „გიპყრიეს ლამპარი შენი დაუვსებელად“ **მ. ცხ. 81r**. იხ. დავსება.

**დაუთმენელ-ი** მოუთმენელი: „დაუთმენელ არს ტანჯვაჲ მისი“ **მრთ. S, ბ. კეს.-40-თჳს 119,2**. იხ. დათმენა.

**დაუთრგუნავ-ი** დაუტკებნელი: „განაძლოს დაუთრგუნავნი და უშენნი“ O, **იობ 38,27**. იხ. დათრგუნვა.

**დაუკლებელად** მოუკლებლად: „ყოველივე ჴელთა მიუთუალე დაუკლებელად“ **მ. ცხ. 299v**. იხ. დაკლება.

**დაულევნელად** გამოულევნელად, მოუკლებელად: „სადა-იგი არს ტირილი თუალთაჲ დაუცადებელად და ღრჭენაჲ დაულევნელად“ **მ. სწ. 229,24**. იხ. დალევნა.

**დაუმორჩილებელ-ი** ურჩი: „არიან მრავალნი დაუმორჩილებელ, ამაოჲსა მეტყუელ“ **ტიტ. 1,10**; „დაუმორჩილებელ და ურჩ არნ, და თჳთ თავით თჳსით ირჩევნ... მსგავსად ნებითა თჳსითა“ **მ. სწ. 265,11**. იხ. დამორჩილება.

**დაუმორჩილობა** ურჩობა: **მრთ. A, ბ. კეს.-მრხ.***

**დაუმტკიცებელ-ი** არა მყარი, მერყევი, არა მტკიცე: „დაუმტკიცებელ არიან სიტყუანი მათნი“ **ხ. გაბ.-მოც. საჴს. 95,38**; „ზედა დაუმტკიცებელსა თიჴასა (დვას)“ **იქვე. 95,33**; „შეიტყუვიან სულთა დაუმტკი-

* წყარო ფანქრითაა მიწერილი (რედ.).

ცებელთა" II პეტრე 2,14; „შეიტყუვებინ სულთა დაუმტკიცებელთა" ფიზ. XVI, 42. იხ. დამტკიცება.

**დაუმძიმებელად** სიმძიმის გარეშე: „თავი თჳსი დაუმძიმებელად დავიმარხე და დავიმარხო" II კორ. 11,9. იხ. დამძიმება.

**დაუნჯება** შეკრება, დაგროვება: „დაიუნჯეთ დღეთა მათ უკუანაჲსკნელთა" იაკ. 5,3; „ვითარცა ფასსა დაიუნჯებდეს" O, ზირ. 3,4; „ვეცხლსა დაიუნჯებდეს და ოქროსა" O, ბარ. 3,18; „დაიუნჯნე იგინი საუნჯესა წარუვალსა" მ. სწ. 258,23. „გაქუს ყოველი კეთილი **დაუნჯებული** მრავალთა წელთაჲ" ლ. 12,19; „არა მაქუს ოქროჲ დაუნჯებული და არცა მონაგები" მ. სწ. 163,25. იხ. უნჯება.

**დაუპყრობელ-ი** მოუთმენელი, აუტანელი: „გულისწყრომაჲ რისხვისაჲ არს დაუპყრობელი შეგინებაჲ ქმრის-ცოლისაჲ" O. იობ 31,11. იხ. დაპყრობა.

**დაურვება**: „უკუეთუ საკრებულოჲ რაჲმე (საქმე) არნ, ძმათა უქმის... და მათ თანა დაიურვის სამამოს" ი.-ე. 38,7. „ვიდრე **დაურვებადმდე** ყოვლისა საურავისა მრავალნი ჟამნი გარდაჴდეს" ი.-ე. 48,16. იხ. ურვება.

**დაუსაბამო** დასაწყისის არ მქონე: „რომელი უკუე გონებაჲ შემძლებელ არს გამოკულევად ბუნებასა მას დაუსაბამოსა?" ბ. კეს. ექუს. დღ. 78,14. იხ. დასაბამი.

**დაუსრულებელ-ი** დაუბოლოვებელი, უზომო, დაულევნელი, წარუვალი, შეუსრულებელი: „დაუსრულებელი იგი... მეუფებაჲ" ს. გაბ.-მოც. საკს. 102,7; „ღმერთი დაუსრულებელ არს" გრ. ანძ.-შობ. 296,2; „იშუებდენ... დაუსრულებელსა ცხოვრებასა" მსკ. 48,3; „მოიღე გონებასა შენსა... შიშნი იგი და პატიჟნი მიმდემნი, გებადნი და დაუსრულებელნი" მ. ცხ. 83v. იხ. დასრულება.

**დაუტევნელ-ი** ვერ დასატევი: „დაუტევნელი დაეტევის შეუმდგომელობითა სულისა გონიერისაჲთა" გრ. ანძ.-შობ. 299,4. იხ. დატევნა.

**დაუფლავ-ი** დაუმარხავი: „დაგჳტევა ჩუენ მკუდარი იგი სამ დღე დაუფლავად" მ. ცხ. 420r. იხ. დაფლვა.

**დაუფლება** დაპყრობა: „დაიუფლოს ქუეყანაჲ წინაშე უფლისა" G,—„დაიპყრას ქუეყანაჲ იგი წინაშე უფლისა" pb., რიცხ. 32,22. იხ. უფლება.

**დაულამებელ-ი** დაუვსებელი: „ნათელი დაულამებელი" ეპ. კპრ.-დაფლვ. 96v. იხ. დალამება.

**დაუღლება** შებმა უღელში: „ღეს დაეუღლვიან ჰაბუკნი უღელსა მას მეცნიერებისასა" ათ. მრთ. 124v. იხ. უღლება.

**დაუყდუნებელ-ი, დაუყუდუნებელ-ი** შეუფერხებელი, დაუბრკოლებელი: „ყოველნივე იყვნეს დაუყდუნებელ საქმესა მას ზღუდისასა" O, ნეემ. 5,16; „სიტყუასა უგებდეს მას დაუყუდუნებელად" Sin.—11,22r. იხ. დაყდუნება.

**დაუყენებელად** შეუჩერებლად, შეუფერხებლად: „დაუყენებელად... აღმოდიან (სიტყუაჲ) უშმიდეს ყოველთა ქართველთასა" ი.-ე. 28,14. იხ. დაყენება.

**დაუშრეტელად** დაუვსებლად: „(მჩუარსა) შინა ეკრნეს სამნი ნაკუერცხალნი ცეცხლისანი დაუშრეტელად" ლიმ. 11,28. იხ. დაშრეტა.

**დაუშუერება** დაუშნოება: „პატივიცა წიგნისაჲ დაუშუერდებოდა" A—484,314v. იხ. უშუერება.

**დაუშჯელად** უდანაშაულოდ: „წარუდგინოს იგი საყდარსა მას ქრისტესსა დაუშჯელად" მ. ცხ. 287r. იხ. დაშჯა.

**დაუცადებელად** განუწყვეტლად: „ძრავნ თავსა თჳსსა დაუცადებელად" მ. ცხ. 99v; „იქმოდა იგი დაუცადებელად ჴელთ-საქმარსა დღჱ და ღამჱ" ლიმ. 6,24. იხ. დაცადება.

**დაუცუეთელ-ი** იხ. წინ-დაუცუეთელი.

**დაუცუეთელობა** «წინა-დაუცუეთელობა»: „დღესა მერვესა დასცჳთოს ჴორცი დაუცუეთელობისა მისისაჲ" G,—„დღესა მერვესა წინა-დასცჳთოს ჴორცი წინა-დაუცუეთელობისა მისისაჲ" pb., ლევიტ. 12,3. იხ. დაცუეთა; შდრ. წინა-დაუცუეთელება.

**დაუცხრომელ-ი** შეუნელებელი, შეუწყვეტელი: „დაუცხრომელითა ქებითა შენ გადიდებთ" მსკ. 45,11. „**დაუცხრომელად** შურების ჴსნისათჳს სოფლისაჲსა" ფლკტ. 134,21; „დასი ერთი გალობს დაუცხრომელად ალელუიასა ოდენ" მ. ცხ. 91r. იხ. დაცხრომა.

**დაუძინებელ-ი** უძინარი: „დაუძინებელ არს ამისგან ნათელი" სიბრძ. სოლ. 7,10; „მატლი იგი დაუძინებელი" მ. ცხ. 83r. იხ. დაძინება.

**დაუძლებება** დაორსულება: „მეცლად იყო... ვინ დაგაუძლება შენ?" მ. ცხ. 163r. იხ. უძლები.

**დაუძლურება** დასუსტება: „შეიკრიბე თავისა შენისა მიერედ კერმაჲ, ნუუკუე... დაუძლურდე და გიჭმდეს წარსაგებელად" მ. ცხ. 171r. იხ. უძლურება.

**დაუძუელებელ-ი** მუდმივად ახალი: „სამოსელი ნათლისაჲ დაუმარხავს შენთჳს მერმესა მას სოფელსა წარუვალსა დაუძუელებელი" მ. სწ. 191,33. იხ. დაძუელება.

**დაუწყნარებლობა** მოუსვენრობა: „იყოს... ერისა აშლაჲ მეფეთა დაუწყნარებლობაჲ" მ. ცხ. 32v. იხ. დაწყნარებულება.

**დაუწყუედელ-ი** მუდამ მდინარი: „დაუწყუედელისა მოძღურებისა და სწავლისა მისისაგან, რამეთუ ვითარცა წყარო აღმოსცენდა" ხჰკ. 80,18. იხ. დაწყუედა.

**დაუჴნობელ-ი, დაუჴნომელ-ი** დაუჭკნობელი: „დაუჴნობელ არს სიბრძნჱ" O, სიბრძ. სოლ. 6,13; „მოიღოთ დაუჴნომელი იგი დიდებისა გჳრგჳნი" I პეტრე 5,4; „მტევანი მწიფჱ, დაუჴნომელი" ფლკტ. 158,13. იხ. დაჴნობა.

**დაუჴსნელ-ი** დაურღვეველი: „დაეცეს დაჴსნადი იგი და გამოჩნდეს დაუჴსნელი" მ. სწ. 259,8.

**დაფ-ი** დაირა: „რაჟამს დაფსა დასციან, მენთქუესვე მჴედარნი შეკრბიან" მ. სწ. 74,2; „ბრძანა მაშინ ამირა მუმლმან დაცემაჲ საყჳრისა და დაფისაჲ" ი. ურჰ. 274v.

**დაფარვა** «დაბურვა», «დარწყმა», «შევედრება», დამალვა, «აღმობურვა», «დავიწყება»: „დაფარონ იგი საბურველითა ტყავისა(ჲთა)" pb.,—„დაბურონ იგი საბურავითა ტყავისაჲთა" G, რიცხ. 4,8; „ნუ დაჰფარავ ჩემგან მცნებათა შენთა" Ղ,—„ნუ დამირწყავ მე მცნებათა შენთა" Ꞇ, ფს. 118,19; „დამიფარა მე დაფარულსა კარვისა მისისასა" Ղ,—„შემივედრა მე საფარველსა კარვისა მისისა" Ꞇ, ფს. 26,5; „დაჰფარე ესე ბრძენთაგან" მთ. 11,25; „დაეფარნეს ცოდვანი" ფს.

**31,1**; „საფარველსა ფრთეთა შენთასა დამიფარე მე“ **ფს. 16,8**; „არა დაიფაროს სარცხჳნელი თჳსი“ O, **ოვსე 2,9**; „არა დავფარე წყალობაჲ შენი“ **ფს. 39,11**; „დაიფარნეს თავნი მათნი“ pb.,—„ალმოიბურნეს თავთა მათთა“ O, **იერემ. 14,4**; „მიმთხუეველთა უსამართლოსა არავისვე დაეფარვის“ pb.,—„რომელი იტყოდის ცრუსა, არავინ დაავიწყდეს“ O, **სიბრძ. სოლ. 1,8**.

**დაფარულ-ი** «საიდუმლო»; «სარცხუენელი», «საფარველი», «დამალული»; უჩინარი: „არა არს დაფარული, რომელი არა გამოცხადნეს“ DE,—„არა არს საიდუმლოჲ, რომელიმცა არა განცხადნა“ C, **მრ. 4,22**; „არა გამოაცხადოს დაფარული მამისა თჳსისაჲ“ G,—„რაჲთა არა განაცხადო სარცხუენელი მამისა შენისაჲ“ pb., **II შჯ. 22,30**; „დაფარულნი გულისა მისისანი განცხადნენ“ **I კორ. 14,25**; „არარაჲ არს დაბადებული დაფარულ წინაშე მისსა“ **ჰებრ. 4,13**; „ღმერთო საუკუნეო, დაფარულთა მეცნიერო!“ O, **დან. 13,42**; „დაშთეს დაფარულნი მისნი“ pb.,—„შეიპყრა დამალული მისი“ O, **აბდ. 1,6**.

**დაფარულად** მალულად, «ფარულად»: „თაყუანის-ეც მამასა შენსა დაფარულად“ C,—„ილოცე მამისა შენისა მიმართ ფარულად“ **მთ. 6,6**; „დაფარულად ტიროდის სული თქუენი“ I, **იერემ. 13,17**. იხ. ფარვა.

**დაფარულება-ჲ** სასირცხო: „ვიხილენ... და მონაჲ ღმრთისაჲ შიშუელი შორის მათსა და დაფარულებაჲ იგი ოდენ ასოთა მისთაჲ დაფარულ იყო თმითა“ **მ. ცხ. 440v**. იხ. დაფარვა.

**დაფატრებულ-ი** დამპალი: „ასონი იგი მისნი, რომელნი ფიცხლითა მარხვითა დაფატრებულ იყვნეს, შემუსრეს“ Sin.—**11, 331r**. იხ. ფატრი.

**დაფენა** გაშლა, დაგება: „დაუფენდეს სამოსელსა მათსა გზასა ზედა“ **ლ. 19,36**; „ძაძაჲ და ნაცარი დაიფინო“ I, **ეს. 58,5**; „რტოთა... დაუფენდეს გზასა ზედა“ **მრ. 11,8**. „გზანი უქმთანი **დაფენილ** არიედ ეკლითა“ O, **იგ. სოლ. 15, 19**. იხ. ფენა.

**დაფიცება**: „დავაფიცენ იგინი ამის სიტყჳსათჳს“ O, **ნეემ. 5,13**. იხ. ფიცება.

**დაფლვა** «შთამარხვა», «დამალვა», დამარხვა; ჩაფლობა: „დაჰფლნეს იგინი სიკიმას“ M,—„შთამარხნეს იგინი სიკიმათა“ G, **იხუ ნ. 24,32**; „დაჰფლა ვეცხლი იგი“ C, **მთ. 25,18**; „დავჰფალ ქანქარი იგი შენი ქუეყანასა“ **მთ. 25,25**; „აღესრულა და დაეფლა“ **საქ. მოც. 2,29**; „დაჰფლეს იგი საფლავსა თჳსსა“ O, **IV მფ. 23,30**; „რომელნი-ეგე დაჰფლავთ მკუდართა“ **მ. სწ. 225,1**; „დაეფლვოდეს საჭედარნი (უყესა)“ S—**1141,511**.

**დაფლვა** დამარხვა: „მივსცნე... უკეთურნი დაფლვისა მისისა წილ“ **მრთ.** S. **კ. იერ.-ალდგ. 156,11**.

**დაფლულ-ი** დამარხული: „თესლი, რომელი დაფლულ იყო ქუეყანასა მსგავსად მკუდართა“ **მ. სწ. 65,14**. იხ. ფლვა; შდრ. დასაფლავი.

**დაფნ-ი** დაფნა: daphne, laurus: „ამაღლდეს ყოველნი ხენი სიგრძითა; ნაძჳ და კჳპაროზი... და ყოველნი მცენარენი იქმნნეს მრავალ, ვარდი და მურტი და დაფნი“ **ბ. კეს.-ექუს. დღ. 69,27**.

**დაფრთხობა** გაწყრომა; ტლინკვა: „დაუფრთხო მას ძმამან... და ჰრქუა: დასცხერ ცუნდრუკებისაგან“ **მ. ცხ. 47v**; „დაჰფრთხეს საჭედარნი მათნი შიშისაგან“ **რიფს. 170, 31**. იხ. ფრთხობა.

**დაფრჩხნილ-ი** გაკაწრული: „არა იყო მცირედიცა დაფრჩხნილი ჴორცთა შინა მისთა“ Sin.—**11,42v**.

**დაფუძნება** «დაბადება», «დამყარება»; «დადება საძირკუელისა»: „მთოვარე და ვარსკულავები, რომელ შენ დააფუძნენ (დაჰბადე)“ **ფს. 8,4**; „სოფელი და სავსებაჲ მისი შენ დააფუძნე (დაამყარე C)“, **ფს. 88,12**; „აღთქუმასა ქუეყანასა ზედა დააფუძნებს“ O, **ამოს. 9,6**; „ჴელთა... დააფუძნეს სახლი ესე“ **ზაქ. 4,9**; „დააფუძნა იგი“ G,—„დადვა საძირკუელი მისი“ M. **იხუ ნ. 6,26**; „დააფუძნე ქუეყანაჲ წყალსა ზედა“ H—**341, 157**.

**დაფუძნებულ-ი** დამყარებული, «დამტკიცებული»: „დაფუძნებულ იყო კლდესა ზედა“ **ლ. 6,48**; „სიყუარულითა დამტკიცებულნი და დაფუძნებულნი“ **ეფეს. 3,17**; „დაფუძნებული“ M,—„დამტკიცებული“ O, **ქება 5,15**. იხ. ფუძნება.

**დაფქვა** «ფქვა», დამსხვრევა: „დაფქვიდეს მას წისქვილითა“ G,—„ფქჳან მფქველითა“ pb., **რიცხ. 11,8**; „კბილითა მჴეცთაჲთა დავიფქვე“ Sin.—**11,176v**. იხ. ფქვა.

**დაფხურა** დაგლეჯა: „დავიფხურენ თმანი და წუერნი ჩემნი“ I, **II ეზრა 9,3**; „უწყალოდ დაჰფხურიდა მჴეცთა მისთა“ **ფლკტ. 145,14**; „დაჰფხურნეს წუერნი მისნი“ **იზტ. 149,13**. იხ. ფხურა.

**დაქენჯნა** «დამძიმება», შეწუხება; შემოკვრა; «დაკორტნა»: „არა დაჰქენჯნო იგი შრომითა“ G,—„არა დაამძიმო მას შრომითა“ pb., **ლევიტ. 25,42**; „დაჰქენჯნიდეს გლახაკსა“ O, **ამოს. 5,11**; „დაამძიმებს, დაჰქენჯნის და დაამდაბლებს“ H—**2251, 281r**; „ყოველთა ჴელის-ქუეშეთა დაჰქენჯნით“ pb.,—„ყოველთა უძლურთა, რომელნი არიედ ჴელმწიფებასა თქუენსა ქუეშე, მათ დაჰკორტნიდით“ O, **ეს. 58,3**. იხ. ქენჯნა.

**დაქვა(ვ)ება** «დაქოლვა»: „ქვითა დაქვაენით იგინი“ G,—„ქვითა დაქოლენით იგინი“ pb., **ლევიტ. 20,27**. იხ. [ქვა(ვ)ება].

**დაქოლვა** «განტჳნვა», «ქვისა დაკრება», «დაქვა(ვ)ება», «დაკრება», ჩაქოლვა: „დაქოლა იგი ქვებითა ყოველმან ისრაელმან“ G,—„განტჳნა იგი ყოველმან ისრაელმან“ M, **იხუ ნ. 7,25**; „დაიქოლნენ ქვებითა და მოკუდენ ჭაბუკიდი“ G,—„ქვაჲ დაჰკრიბონ მათ და მოწყდენ ქალსა მას“ M, **II შჯ. 23,24**; „რაჲთამცა დაქოლეს იგი“ C,—„რაჲთამცა ქვაჲ დაჰკრიბეს მას“ DE, **ი. 10, 31**; „დაქოლოს იგი ქვითა“ G,—„ქვა დაჰკრიბონ მას“ pb., **ლევიტ. 20,3**; „ქვითა დაქოლენით იგინი“ pb.,—„ქვითა დაქვაენით იგინი“ G, **ლევიტ. 20,27**. იხ. ქოლვა.

**დაქსაქსვა** დასერვა: „ჴორცნი მათნი დაიქსაქსვოდეს მახჳლითა“ Sin.—**11,281v**. იხ. ქსაქსვა.

**დაქუე** ძირს: „გარდავარდი შენ მიერ დაქუე“ **მთ. 4,6**. იხ. ქუე.

**დაქუმა** დაკვრა, დაწებება: „დაექუა ვადაჲ ჴრმლისა

მისისაჲ ჴელსა მისსა ზედა“ O, **II მფ. 23,10**; „დაექუა ტყავი მათი ძუალთა ზედა მათთა“ I, **გოდ. იერემ. 4,8** იხ. ქუმა.

**დაქურივება** დაქვრივება: „არა დაქურივდა ისრაჱლი“ I, **იერემ. 51,5**. „ესუა ერის-კაცსა მას ასული ერთი ოდენ, ახლად **დაქურივებული**, რომელსა დაეყო ქმარსა თანა ორი ოდენ წელიწადი“ **მ. ცხ. 136r**. იხ. ქურივება.

**დაქცევა** «დარღუევა», «დამჴობა»; დანთქმა: „გოდოლი ფანულისაჲ დააქცია“ G,—„გოდოლი იგი ფანოველისაჲ დაარღჳა“ M, **მსჯ. 8,16**; „დააქციენით ბომონნი მათნი“ G,—„ბაგინები მათი დაამჴჳთ“ M, **II შჯ. 12,3**; „ქალაქები მისი დაიქცა უმკჳდროებისაგან“ I, **იერემ. 2,15**; „შენ ხარ, რომელმან დააქციე ისრაჱლი“ **მრთ. D, ოქრ.-პეტრე და ელ. 323**; „ნავი დაიქცა ზღუასა შინა“ **მ. ცხ. 219r**. „შეიყუარა მან ყოველი სიტყუაჲ **დაქცევისაჲ**“ **ფს. 51,6**; „დაქცევაჲ მსგავსად ნიავქარისა მოვიდეს“ O, **იგ. სოლ. 1,27**. „მოოჴრებულ არს და **დაქცეულ**“ I, **ეს. 1,7**. იხ. ქცევა.

**დაქცევით** ქვე. იხ. ქცევა; შდრ. მუცელდაქცევით, პირდაქცევით.

**დაღათუ** «თუ»: „დაღათუ სხუანი... დაბრკოლდენ შენდა მიმართ“ DE,—„ყოველნი თუ დაბრკოლდენ შენდა მიმართ“ C, **მთ. 26,33**. იხ. თუ.

**დაღათუმცა** თუნდ: „დაღათუმცა იყო მანაჲ“ **მ. ცხ. 71v**. იხ. თუ.

**დაღაცათუ** თუმცაღა: „დაღაცათუ უფროჲს იყვნეს“ **ვრდ. 88,14**; „დაღაცათუ ჩუენ ულირს ვართ“ **ატმ. 100,9**. იხ. თუ.

**დაღება** ჩანთქმა: „მენება, რაჲთამცა ქუეყანამან დამიღო“ **მ. ცხ. 241 v**. იხ. ღება.

**[დაღება]** იხ. მიმოდაღება.

**დაღებულ-ი** შეღებილი: „დაღებულ (ვარ) ცოდვითა“ **მრთ. S, ოქრ.-გურიტ. 227,14**. იხ. ღებვა; სულდაღებული.

**დაღმართ** ქვევით; თავდაღმა: „დიდძალი იგი წყალი დაღმართ... შეუძრავ არს“ **ბ. კეს.-ექუს. დღ. 45,5**. იხ. მართ.

**დაღონება** მოხრა: „დაღონებით მოედრიკნეს თავნი მათნი ქუეყანად“ **H—341,689**.

**დაღონებულ-ი** მოხრილი, დაღრეკილი, მოღუნული: „იყო იგი დაღონებულ და ვერ ეძლო ზე აღხილვად ყოვლითურთ“ **ლ. 13,11**; „ვიდოდა იგი დაღონებული“ **III მფ. 21,27**; „დაღონებულ ვიყავ და დადრეკილ ზედა მუჴლთა ჩემთა“ O, **II, ეზრა 9,5**. იხ. ღონება.

**დაღრმობა** დაღრმავება: „მოთხარა და დააღრმო“ **ლ. 6,48**; „და-რე-აღრმეთ თხრილი ეგე“ **განხ. ი. 200,2**. იხ. ღრმობა.

**დაღრჭენა** დაკრეჭა: „დაიღრჭინის მის ზედა კბილნი მისნი“ **ფს. 36,12**; „დაიღრჭინნა კბილნი“ **ფლკტ. 146,8**; „ნუცამცა დაიღრჭენენ კბილთა მათთა შემაშინებელად სულისა ჩემისა“ **მ. სწ. 230,30**; „დაიღრჭინნა ვითარცა ლომმან ახოვნებით“ **H—2251,349r**. იხ. ღრჭენა.

**დაღუაწება** ზრუნვა მოვლა: „ვითარცა მკუდარმან მკუდარი დაიღუაწე“ **პეტრე მოც. 48,14**; „დაიღუაწე გუამი მამისა ონოფრესი“ **H—341,38**. იხ. [ღუაწება].

**დაღულარჭნა** დახვევა, დაგრეხა დაღვლარჭნა: „დაიღულარჭნა ზედა მუჴლთა მისთა“ O, **IV მფ. 9,24**. იხ. ღულარჭნა.

**დაღუმინვა** ღმუილი: „დაიღუმინა ვითარცა მჴეცმან, მძჳნვარემან ველისამან“ **ფლკტ. 145,28**. იხ. ღუმინვა.

**დაღურა** დაღვრა, დაქცევა: „გარდაიქცევის იგი (სარწყული) და დაიღურების“ **მ. ცხ. 145r**. იხ. ღურა.

**დაყამირებულ-ი** გაუტეხელი ადგილი, «განკორდებული»; კლდოვანი: „უდაბნო ნუ ვექმენ სახლსა ისრაჱლისასა, ანუ ქუეყანა დაყამირებულ“ O,—„ნუ უდაბნო ვექმენ ისრაელსა, ანუ ქუეყანა განკორდებულ“ G, **იერემ. 2,31**; „შენ ხარ ვითარცა ქუეყანაჲ დაყამირებული, რომელსა გამოაქუნ ეკალი და კუროჲს-თავი“ **ფლკტ. 152,31**. იხ. ყამირება.

**დაყდუნება** შეჩერება, შეფერხება: „დავაყდუნოთ საქმჱ იგი მათი“ O, **ნეემ. 4,11**.

**დაყდუნება** «დაბრკოლება»: „მოსრულ ვარ დაყდუნებად შენდა“ G,—„გამოსრულ ვარ დაბრკოლებად შენდა“ pb., **რიცხ. 22,32**. იხ. ყდუნება.

**დაყენება** «შეპყრობა», «განყენება», «დამორჩილება», შეჩერება, შეფერხება, «დაყოვნება», დაჭერა, დადგომა, «პყრობა»; «მიმყოვრება»: „დაიყენენ იგინი ზრახვათა მათთაგან“ C,—„შეპყრობილ იქმნენ იგინი ზრახვათა მათთაგან“ Ꞁ, **ფს. 9,23**; „არა დააყენო აღსრულებაჲ მისი“ M,—„არა მიამყოვრო მიცემაჲ მისი“ G, **II შჯ. 23,21**; „გულის-წყრომაჲ ჩემი აღვავსე და დავაყენე (განვაყენე O)“ I, **იერემ. 6,11**; „დამაყენა მე ღმერთმან არა შობად“ O, **დაბ. 16,2**; „არა დააყენენ გული ჩემი ყოვლისაგან სიხარულისა“ **ეკლ. 2,10**; „დავაყენე თქუენგან წჳმაჲ“ O, **ამოს 4,7**; „ნუცამცა იგინი დააყენებენ მსახურებასა უფლისასა“ O, **ნეემ. 10,39**; „არარაჲ დავაყენე, რომელიმცა არა გითხარ თქუენ“ **საქ. მოც. 20, 27**; „ნუ დააყენებ კეთილის-ყოფასა ნაკლულევანისასა“ O,—„ნუ დაიყოვნებ კეთილისა ყოფასა ნაკლულევანისასა“ pb., **იგ. სოლ. 3,27**; „რომელმან დაიყენოს მომრუშჱ, უგუნურად უღმრთო არს“ O,—„რომელმან იპყრას მეძავი, უგუნურ და არაწმიდა არს“ pb., **იგ. სოლ. 18,23**; „დააყენე ჴელი შენი“ O, **II მფ. 24,16**; „დავაყენენ წყალნი მრავალნი“ I, **ეზეკ. 31.15**; „არა დააყენა გონებაჲ თჳსი არცა ამას ზედა“ O, **გამოსლ. 7,23**; „უცხოსა კაცსა უცხოსა შინა სახლსა ვერ ძალ-უც დაყენებად სხჳსა“ **მ. ცხ. 37v**; „დააყენე ენაჲ შენი დრტჳნვისაგან და აღმახუე იგი გალობად ღმრთისა მარადის“ **მ. სწ. 290,15**. „არავის ეძლო **დაყენებად** მისა“ DE,—„არავინ უძლო დამორჩილებად მისა“ **მრ. 5,4**.

**დაყენებულ-ი** შემდგარი: „ოდეს-იგი არნ ერთი რაჲმე დაყენებულ და მეორჱ იძრვინ“ **გრ. ნოს.-კაც. აგებ. 171,12**. იხ. ყენება.

**დაყივლება** «ვალალაება»: „ღაღად-ყავ და დაიყივლე“ O,—„ღაღად-ყავ და ვალალაებდ“ pb., **ეზეკ. 21,12**. იხ. ყივ(ი)ლება.

**დაყინვა** გაყინვა, შესქელება: „და-ღა-ჰყინის, იქმნის იგი ვითარცა ჰორლის პირები“ O, **ზირ. 43,21**; „ათისა თთჳსა ჟამთა დავჰყინდი სისხლისაგან მამაკაცისა“ O, **სიბრძ. სოლ. 7,2**. იხ. ყინვა.

**დაყმობა** დამშევა: „დაყმებოდიან ვითარცა ძაღლნი“ **ფს. 58,7**; „იაკობს... არცაღათუ იფქლი ედვა... არამედ დაყმებოდა“ **ათ. მრთ. 235v**. იხ. ყმობა.

**დაყოვნება** «ყოვნა», «დღეგრძელ ყოფა», «დადგრომა», «დაყენება», დაგვიანება, შეჩერება, დაწყნარება: „იყო დაყოვნებასა მას მის სიძისასა“ DE,— „ვითარ ყოვნიდა სიძჱ იგი“ C. **მთ. 25,5**; „დაყოვნა მოსე გარდამოსლვად მიერ მთით“ O. **გამოსლ. 32,1**; „დაიყოვნოთ ქუეყანასა ზედა“ G.—„დღეგრძელ იყო ქუეყანასა ზედა“ pb., **II შჯ. 4,25**; „მის თანა დაიყოვნეს მას დღესა“ C.—„მის თანა დაადგრეს მას დღესა“ DE, **ი. 1,39**; „და-მე-ყოვნა ყურმან მისმან არა სმენად?“ O,— „დაამძიმა ყური თჳსი არ სმენად?“ G. **ეს 59,1**; „მონაზონთა ნუ დაყოვნონ თქუენ თანა“ **მრთ. A, ანტ. დ. 33**; „ნუ დაიყოვნებ კეთილისა ყოფასა ნაკლულევანისასა“ pb.,—„ნუ დააყენებ კეთილის-ყოფასა ნაკლულევანისასა“ O, **იგ. სოლ. 3,27**.

**დაყოვნებულ-ი** დაგვიანებული: „რომლისათჳს დაყოვნებულ ერი იგი უდაბნოსა მას ორმეოც წელ“ **იპ. რომ.-კურთხ. მოს. 122,11**. იხ. ყოვნება.

**დაყოფა** «დავანება», ყოფნა, რჩომა, დგომა, გატარება, «დადგრომა»: „დავყუნეთ გაბაჲს“ M*—„დავივანოთ მუნ ღავაას შინა“ G, **მსჯ. 19,13**; „რომელმან დაყო ეპისკოპოსობასა შინა ექუსი წელი“ **არსტ. 68,23**; „დავყოთ მუნ წელიწადი“ **იაკ. 4,13**; „დაყვენ ქუაბსა შინა სხუანი ათნი დღენი“ **ი. მოც. 90,10**.

**დაყოფა** «დადგრომა»: „შევიდა დაყოფად მათ თანა“ C,—„შევიდა დადგრომად მათ თანა“ DE, **ლ. 24,29**. იხ. ყოფა.

[**დაყოფა**] დარიგება, დანაწილება. იხ. ყოფა.

**დაყოფა** დახშვა, დახურვა, დადუმება, დაყრუება: „დაუყვნეს პირნი ლომთანი“ **ჰებრ. 11,33**; „დაყო გამოსავალი წყლისა“ M, **II ნშტ. 32,30**; „ყოველმან უშჯულოებამან დაიყოს პირი თჳსი“ **ფს. 106,42**; „პირი დაუყო სადუკეველთა“ C, **მთ. 22,34**; „დაიყავ პირი და განვედ მაგისგან“ **მრ. 1,25**; „ნუცა სასმენელთა თქუენთა დაიყოფთ“ **თომა მოც. 17,29**. „აჰა ეგერა **დაყოფილ** არიან პირნი მათნი“ **მ. სწ. 221,30**; „რომლისანი დაყოფილ არიედ ყურნი მისნი“ C, **ფს. 57,5**. იხ. ყოფა; შდრ. პირის-დაყოფა.

**დაყრა** «განყრა», დაცვენა, დაცემა, გაშვება: „დაიყარეთ მტუერი ფერჴთაგან თქუენთა“ **მთ. 10, 14**; „დაყარნეს სარწყულნი ჴელთა მათთა შინანი“ G,—„განყარნეს ჩაფნი იგი ჴელთაგან მათთა“ M, **მსჯ. 7,19**; „დაჰყარა დავით ნატყუენავი იგი“ O, **I მფ. 30,18**; „დაჰყრიდეს სამოსელსა მათსა“ **საქ. მოც. 22,23**; „საჭურველი ჩუენი დავყარეთ“ **მ. ცხ. 360r**; „დაყარნეს ცხენნი მათნი“ **მ. ცხ. 412r**.

**დაყრდნობილ-ი** დაბჯენილი: „დაყრდნობილი იყო იგი ჰოროლსა ზედა თჳსსა“ O. **II მფ. 1,6**. იხ. ყრდნობა.

**დაყრილ-ი** დაცვენილი; «დამოვრდომილი»: „ვაჲ... ყუავილსა, დაყრილსა დიდებისასა“ O,—„ვაჲ... ყუავილი, დამოვრდომილი დიდებისა“ pb., **ეს. 28,1**. იხ. ყრა; ფურცელ-დაყრილი.

**დაყროლება** აყროლება: „არა დაყროლდა და არცა მატლი დაესხა მას“ O. **გამოსლ. 16,24**; „მრილნი იგი სულიერნი დალპების და დაყროლდების“ **მ. ცხ. 78v**. „დგა ზეთი სელისაჲ და იყო იგი **დაყროლებულ**“ **მ. ცხ. 128r**; „პოვეს სენაკსა შინა მისსა თჳნიერ წყალი დაყროლებული“ **მ. ცხ. 167r**. იხ. ყროლება.

**დაყრუებულ-ი** ყრუ: „დაყრუებულნი კაცთაგან შეკრბედ ყოველნი“ O,—„ყრუნი კაცთაგან შეკრბედ ყოველნი“ G. **ეს. 44,11**. იხ. ყრუება.

**დაყრუვება**: „ყურნი მათნი დაუყრუვდენ“ O. **მიქ. 7,16**; „ენაჲ შენი შევკრა და დაჰყრუვდე“ O. **ეზეკ. 3,26**; „სასმენელნი კაცთანი დაყრუვდეს და არა ისმინეს“ **მ. სწ. 69,33**.

**დაყუდება, დაყუდნება** «დამშჳდება», «დაცხრომა», დაწყნარება, დადუმება, მონაზვნობა: „დაყუდნა ქუეყანაჲ ორმეოც წელ“ G,—„დამშჳდნა ქუეყანაჲ ორმეოც წელ“ M, **მსჯ. 3,11**; „ქუეყანაჲ დაყუდნა ბრძოლილი“ G,—„ქუეყანაჲ დასცხრა ბრძოლისაგან“ M, **იხუ 5. 14, 15**; „იხარეს, რამეთუ დაყუდნა“ **ფს. 106,30**; „დაეყუდოს და განიშუას“ I, **იერემ. 30,10**; „მაშინ დაყუდნენ წყალნი მათნი“ O, **ეზეკ. 32,14**; „ქალაქი დაყუდნა“ M, **II ნშტ. 23,21**; „დააყუდნებდა სამსახურებელთა მათ კერპთასა“ **ლონგ. 188,27**; „მნებავს, რაჲთა დავეყუდო სენაკსა შინა ჩემსა“ **მ. ცხ. 25r**.

**დაყუდება** დაცხრომა, მშვიდობა, დაწყნარება, მონაზონება: „იქმნა დაყუდებაა დიდ“ **მრ. 4,39**; „დაყუდებაჲ მოვსცე ისრაჱლსა“ M, **I ნშტ. 22,9**; „ფიცხლად მოღუაწებითა და დაყუდებითა სხდეს აქა“ **მ. ცხ. 24v**; „უბრძანე ბრძოლასა დაყუდებაჲ და მაჴჳლსა დაცხრომაჲ“ **მ. სწ. 66,8**; „ჟამ ერთ ქრინ და მერმე დაყუდნის“ **მ. სწ. 311,13**.

**დაყუდებით მყოფ-ი** მონაზონი, ბერი: „უჴმს დაყუდებით მყოფსა“ **მ. ცხ. 80r**.

**დაყუდებულ-ი** «დაწყნარებული», დაცხრომილი; მონაზონი: „დაყუდებულ არნ ლალვაჲ“ O, **იგ. სოლ. 20,26**; „მივიდეს იგინი ლესად ერსა ზედა დაყუდებულსა“ M,—„მივიდეს ლაისასა ზედა, ერსა ზედა დაწყნარებულსა“ G, **მსჯ. 18,27**; „ყოველი ქუეყანაჲ დაშჱნებულ არს და დაყუდებულ“ O, **ზაქ. 1,11**; „ძმაჲ მივიდა მამისა ელია დაყუდებულისა“ **მ. ცხ. 22v**; „სახითა დაყუდებულნი და გონებითა ყოველსა ადგილსა განმცხრომელნი“ **მ. სწ. 266,11**. იხ. ყუდება; შდრ. დასაყუდებულო.

**დაყუენა, დაყჳნვა** მოპარსვა, გაწმენდა, «აღპარსვა»: „არცა დაიყჳნნენ თავნი მათნი“ O,—„არა აღიპარს“ G, **იერემ. 16,6**; „ყოველნი წუერნი დაიყჳნნენ“ I, **იერემ. 48,38**; „დაჰყჳნნა შჳდნი ნათხზენნი თავისა მისისანი“ G,—„დაჰყჳნა შჳდივე იგი კოწოლი თავისაჲ“ M, **მსჯ. 16,19**; „დაიყჳნა სამართებლითა თავი“ **მ. ცხ. 384r**.

**დაყუენა, დაყჳნვა**, «აღპარსვა»: „საძაგელ არს დედაკაცისა კუეცაჲ გინა დაყუენაჲ“ **I კორ. 11,6**; „განავრცე დაყჳნვაჲ ქვრივობისა შენისაჲ“ O,—„განავრცე აღპარსვაჲ შენი“ G, **მიქ. 1,16**.

---

* წყაროში: და ვიყუნეთ (რედ.).

**დაყუენილ-ი** გაპარსული, გაწმენდილი: „დაყუენილ იქმნეს ტყავი" G, **ლევიტ. 13,33.** იხ. ყუენა, ყჳნვა.

**დაყჳთლებულ-ი** გაყვითლებული: „ერთი იგი დაყჳთლებულ იყო და შეჭმუხვილ" **მ. ცხ. 148v.** იხ. ყჳთელი.

**დაყჳნა** იხ. დაყუენა.

**დაშავება** გაშავება, შავად ქცევა: „დაშავნა უფროჲს ნაჴშირისა (ნაყშირისა O) ფერი მათი" IO, **გოდ. იერემ. 4,8;** „დაუშავდა ფერჴი მისი" **მ. ცხ. 317v.** „ვერ შემძლებელ ხარ ერთისა თმისა განთეთრებად ანუ **დაშავებად**" C, **მთ. 5, 36.** „რამეთუ **დაშავებულ** ვარ" O, **ქებ. 1,5;** „კუამლისაგან საჴუმილისა დაშავებულ იყო" **ი. მოც. 64,19.** იხ. შავება.

**დაშალვა** გაშლა: „დაიშალვიდა თმათა თჳსთა" **ი. მოც. 61,17.** იხ. შალვა.

**დაშდობა, დაშთობა** დახრჩობა: „დაუშდვნა (ლომმან) ძუალთა (!) მისთა (ლეკუთა)" O, **ნაუმ 2,13;** „დაიშთვებოდეს (დაიშთვნეს DE) ზღუასა მას შინა" **მრ. 5,13;** „დაიშთვნეს ყოველნივე მიწასა ქუეშე" **ფლკტ. 158,27.** იხ. დამშთვარი; შდობა/შთობა.

**დაშდომა, დაშთომა** «დატევება», დარჩომა; «დათმენა»: „არა დაშდეს" **მთ. 24,2;** „დავშედით მცირედნი მრავალთაგან" I, **ბარ. 2,13;** „აჰა ეგერა დაგშდების თქუენ სახლი თქუენი ოჴერი" C,—„აჰა ესერა დაუტევებთ თქუენ სახლთა თქუენთა ოჴრად" DE, **მთ. 23,38;** „ესუას მას ცოლი და შვილ არა დაშდეს (დაუშთეს DE)", **მრ. 12,19;** „ერთი ოდენ ძირი (მხლისაჲ) დაშთა" **მ. ცხ. 47r;** „ამორეველი დაშთა დამკჳდრებად აელომს" M,—„ამორეველმან დაითმინა მკჳდრობაჲ აილომს შინა" G, **ისუ ნ. 10,49;** „მე დავშთი ეკალთა შინა ვარდისათა" **ჭ. ცხ. 79,15.**

**დაშთომილ-ი** «დატევებული»; დარჩენილი: „დაშთომილ არს გლახაკი" **მ. ცხ. 101v;** „ქუეყანაჲ დაშთომილ არს (დატევებულ არს M)" G, **ისუ ნ. 13,2;** „მოსრნეს დაშთომილნი იგი ნეშტნი" M, **I ნშტ. 4,43.** იხ. შდომა/შთომა.

**დაშდუნება, დაშთინება** დარჩენა, მიტოვება: „მრავალნი **ქალწულნი** დაშდუნნეს უქმროდ" **ფლპ. მოც. 5,34;** „ერი იგი მის ქუეყანისაჲ დააშთინებდა ჴელთა კრებულისა მის ჰურიასტანისათა" I, **II ეზრა 4,4.** იხ. შდუნება, შთინება.

**დაშენება, დაშჱნება** «დანერგვა», «დამკჳდრება», დასახლება, შენება, ჴდომა: „დააშენა იგინი" Ꞇ,—„დაჰნერგენ იგინი" **ფს. 43,3;** „დაეშენნეთ ყუდროებით" M,—„დაემკჳდრნეთ განკრძალულად" G, **II შჯ. 12,10;** „მოვიდა, დაეშჱნა ქალაქსა მას" **მთ. 2,23;** „დაიმკჳდრეს იგი და დაეშენნეს მას შინა" M, **ისუ ნ. 21,43;** „რომელსა ვერვინ დაეშჱნის" O,—„რომელი არა დაიმკჳდრების" G, **იერემ. 17,6;** „არა ვიშჱნოთ სახლებ და არა დავეშჱნნეთ მუნ" I, **იერემ. 35,9;** „დაეშენე მუნ და ნუ ვიდრე განხუალ" **III მფ. 2,36.**

**დაშენებულ-ი, დაშჱნებულ-ი** აშენებული, დასახლებული: „რომელი ქჳშასა ზედა დაშენებულ იყო" **რიფს. 165,7;** „ყოველი ქუეყანაჲ დაშენებულ არს და დაყუდებულ" O, **ზაქ. 1,11.** იხ. შენება, შჱნება.

**დაშთინება** იხ. დაშდუნება; შთინება.

**დაშთობა** იხ. დაშდობა.

**დაშთომა** «დადგომა», «დათმენა»: „არა დაშთეს მათგანი არცა ერთი წინაშე თქუენსა" G,—„არა დაგიდგეს მათგანი არავინ წინაშე თქუენსა" M, **ისუ ნ. 10,8;** „ამორეველი დაშთა დამკჳდრებად აელომს" pb.,—„ამორრეველმან დაითმინა მკჳდრობაჲ აელომს შინა" G, **ისუ ნ. 19,49.**

**დაშთომილ-ი** «ნეშტი»: „თქუა... ძეთა მისთა დაშთომილთაჲსა" G,—„ჰრქუა... ძეთა მათ ნეშტთა მისთა" O, **ლევიტ. 10,12.** იხ. შთომა.

**დაშინებულ-ი** შეშინებული: „რაჲთა სხუანი დაშინებულ, არღარა ცოდონ" **იპ. რომ.-კურთხ. მოხ. 158,11.** იხ. შინება.

**დაშნ-ი** მორჩილი, თანახმა; მშვიდი, მოზავე, წყნარი, თავმდაბალი: „რომელსა არა უჴმან დაშნნი სიტყუანი" **ბალ. 136,21;** „მჴნენი დაეცნეს თავჴედებითა და ამპარტავანებითა, და დაშნნი მძლედ გამოჩნდეს სიმდაბლითა" **მ. სწ. 73,19;** „ნუ დღეს დაშნ და მორჩილ" Sin.—**97,6r.** იხ. დაშნობა, სიდაშნე, უდაშნესი.

**დაშნობა** მშჳდობა, მოზავეობა: „ყუდროებისათჳს ვიჩინენით და დაშნობისათჳს" Sin.—**97,4r.** იხ. დაშნი.

**დაშრეტა** დავსება, ჩაქრობა: „სანთელნი ჩუენნი დაშრტებიან" **მთ. 25,8;** „პატრუკი მბდჳვარე არა დაშრიტოს" O, **ეს. 42,3;** „დაშრტიან საჴმილი" **განს. ი. 201,9;** „დავშრიტო გულის-წყრომაჲ" **ვარ. 809;** „ცრემლთა მდინარე დაშრეტს საჴუმილსა" **მ. სწ. 61,32.** „წყალნი მრავალნი ვერ შემძლებელ არიან **დაშრეტად** სიყუარულისა" O, **ქებ. 8,7.**

**დაშრეტილ-ი** დავსებული: „დაშრტეს ვითარცა პატრუკი დაშრეტილი" I, **ეს. 43,17.** იხ. შრეტა; შდრ. დამშრეტელი.

**დაშრომა, დაშურომა/დაშრობა, დაშურობა** «შრომისა შემთხუევა», «მაშურალ ყოფა», გარჯა, დამაშვრალობა; «დასხმა»: „რაჲსათჳს დააშრობთ (შრომასა შეამთხუევთ DE) დედაკაცსა მაგას?" **მთ. 26,10;** „შენ გშიოდა და დაშურებოდე" G,—„შენ გშიოდა და მაშურალ იყავ" M, **II შჯ. 25,18;** „უმეტჱს მათ ყოველთასა დავშუერ" **I კორ. 15,10;** „დავშუერი მე სულთქმითა ჩემითა" **ფს. 6,7;** „ცუდად დავშუერ და ამაოდ" I, **ეს. 49,4;** „დაგაშურვე შენ, ისრაჱლ" **ეს. 43,22;** „რაოდენ დავშურებით ჩუენ თავისა შენისა სიცოცხლისათჳს" **ფლკტ. 157,7;** „ფერჴნი შენნი რბიან და დაგაშრობენ შენ" O,—„შენნი ფერჴნი რბიან და დაგსხნიან შენ" pb., **იერემ. 12,5;** „ნუცა დააშრობ სტუანვითა თუალთა ნაკლულევანთასა" O, **ზირ. 4,1.**

**დაშურომა** გარჯა, შრომა: „ვიდრე დაშურომადმდე გულისა ჩემისა" **ფს. 60,3;** „დაიყვნის ფრთენი და თჳსავე შეიკრიბნის დაშურომისაგან" **ფიზ. VII, 15.** იხ. შრომა, შურომა/შრობა, შურობა.

**დაშთომით-ი** შრომისა, გარჯისა: „სალმობაჲ შობასა და ცხორებაჲ დაშრომითი" **ოქრ.-მარხ. და ონ. 102,4.** იხ. დაშრომა, შურომა.

**დაშრშობა** გულდამწვრობა, მოწყლვა, დაწერტა: „ამის ისრისა სიყუარულითა დაშრშებოდა იერემია" **ოქრ.-გურიტ. 228,2.** იხ. შრშობა; შდრ. დამშრშალი.

**დაშტნობა** «გუემა წყაროჲთა სისხლისაჲთა», თვიური: „იყო დაშტნობასა ზედა ათორმეტ წელ“ C.—„იყო წყაროჲთა სისხლისაჲთა გუემულ ათორმეტ წელ“ DE. **მრ. 5,25.**

**დაშუენება** შეფერება, განშვენება: „უკუეთუ დაიშუენო სამეუფოჲ შენი და კეთილად განაგო საქმე შენი“ **ბალ. 130,39.** „**დაშუენებულ** იყო და ნათელ პირითა“ **მ. ცხ. 148v.** იხ. შუენება.

**დაშუნ(ება)** რგება: „შეჭამე ესე, ნუუკუე დაგაშუნდეს უძლურებასა მაგას შენსა“ **მ. ცხ. 124r.** იხ. შუნ(ება).

**დაშურომა** იხ. დაშრომა.

**დაშჯა** იხ. დასჯა.

**დაჩეჩქჳლ-ი** დამსხვრეული: „მიგიღებიეს ჭელთა შენთა კუერთხი ლერწმისაჲ დაჩეჩქჳლი“ **მ. ცხ. 39v.** იხ. ჩეჩქუვა.

**დაჩუევა** შეჩვევა, დაჩვევა: „ფიცთა ნუ დააჩუევ პირსა შენსა“ O, **ზირ. 23,9;** „უკუეთუ მცირედ-მცირედ დაეჩჳო გაყრასა, სძლო შენ“ **მ. ცხ. 296r.** „**დაჩუეულ** ხარ სმენად ოდენ“ **მ. ცხ. 101r.** იხ. [ჩუევა].

**დაჩურჩნა** ჩურჩული: „ჭელოსანნი, უკუეთუ საჭიროჲ რაჲმე საქმე იყვის, იდუმალ დაჩურჩნიან“ **ი.-ე. 37,24.** იხ. ჩურჩნა.

**დაჩჩუ-** დარბილება; «მოჩჩუ(ება)»: „რაჟამს რტონი მისნი დაჩჩჳან“ **მთ. 24,32;** „დაჩჩუნეს ჴორცნი მისნი ვითარცა ყრმისა“ pb.,—„მოაჩჩუნეს სხეულნი მისნი ვითარცა ყრმისა ჩჩჳლისანი“ O, **იობ 33,25.**

**დაჩხერა** დამტვრევა: „დაუჩხერნეს წჳვნი მისნი“ **ანდ.-ანატ. 225,11.**

**დაჩხერილ-ი** «განტეხილი»: „ლერწამი დაჩხერილი (განტეხილი O) არა შემუსროს (განტეხოს I)“ OI, **ეს. 42,3.** იხ. ჩხერა.

**დაჩხუეპა** დაჭრა, დაწყლვა: „ლახუარი ისრებითა დაჩხუეპონ იგი“ **მ. ცხ. 193r;** „იჭადა მახჳლი... და... უწყალოდ დაჩხუეპა სანატრელი იგი ძმაჲ“ **ი.-ე. 46,17.** იხ. ჩხუეპა.

**დაჩხუერულ-ი** დახვრეტილი, ხვრელებიანი: „მიწაჲ იგი არს დაჩხუერულ“ **მსკ. 58,20.** იხ. ჩხუერა.

**დაცადება** «დაცხრომა», «დატევება», «მოკლება», «დაგდება», «დადუმება», დასვენება, გაშვება: „არა დააცადებს (დაჰსცხრების) ამბორის ყოფითა ფერჴთა ჩემთაჲთა“ **ლ. 7,45;** „დააცადა გამოცდად მათ შორის ისრაჱლისა“ M, — „დაუტევნა გამოცდად მათ მიერ ისრაჱლი“ G, **მსჯ. 2,22;** „არა დააცადოთ მარილი შჯულისა ღმრთისაჲ“ O,—„არა მოაკლდეს მარილი აღთქუმისა ღმრთისაჲ“ G, **ლევიტ. 2,13;** „დავაცადნეთ უქმნელებანი ღმრთისანი“ Ꞇ,—„დავადუმნეთ ყოველნი დღესასწაულნი ღმრთისანი“ Γ, **ფს. 73,8;** „რაჟამს დააცადა იერემია სიტყუად“ O,—„ვითარცა დასცხრა იერემია მეტყუელი“ G, **იერემ. 43,1;** „დააცადა... მან ტაჯვაჲ დედამამათა თჳსთაჲ“ **ფლკტ. 144,4;** „დავაცადე სამკჳდრებელი ჩემი“ O,—„დავაგდე სამკჳდრებელი ჩემი“ pb., **იერემ. 12,7;** „დაშუერ და არა სთქუ, ვითარმედ დავაცადო (დავსცხრე G)“ I, **ეს. 57,10;** „იერუსალემისათჳს არა დავაცადო“ O,—„სიონისათჳს არა დავდუმნე“ pb., **ეს. 62,1;** „კეთილსა მას შრომასა თარგმანებისასა არა დააცადებდა“ **ი.-ე. 30,32;** „დამაცადე მე, რაჲთა დავადგრე ღამესა ამას“ **ლიმ. 133,17;** „განიკითხევდი თავსა შენსა და დააცადე სხჳსა განკითხვაჲ“ **მ. სწ. 137,1;** „არა დავაცადე ფსალმუნებაჲ“ **ლიმ. 130,3.** იხ. ცადება.

**დაცალიერება** დაცლა: „სავსჱ დაცალიერდების“ **გრ. ანძ.-შობ. 299,6.** იხ. ცალიერება.

**დაცემა** «ცემა», «მოსრვა», «ძლევა», «მოკლვა», «დარქენა», «გუემა», «განხრწნა», «დაგდება», დავარდნა, დაქცევა, «დამჴობა», «დარღუევა», «დახუევა»: „მუნქუესვე დასცა მას ანგელოზმან უფლისამან“ Ꞇ,—„მეყსეულად სცა მას ანგელოზმან უფლისამან“ Γ, **საქ. მოც. 12,23;** „დღესა, რომელსა დავეც (მოვსარ pb.) ყოველი პირმშოჲ“ G, **რიცხ. 3,13;** „დავეც ყოველი პირმშოჲ“ G,—„მოვსერ ყოველი პირმშოჲ“ pb., **რიცხ. 8,17;** „დაეცა მის ზედა არმური და ბნელი“ Γ,—„დაეხჳა მას ზედა არმური და ბნელი“ Ꞇ, **საქ. მოც. 13,11;** „დასცა იგი ისრაჱლმან“ G,—„სძლო მას ისრაჱლმან“ pb., **რიცხ. 21,24;** „დასცა იგი“ G,—„მოკლა მეფე იგი“ pb., **რიცხ. 21,35;** „შენ გამო მტერნი ჩუენნი დავსცნეთ“ Ꞇ,—„შენ გამო მტერნი ჩუენნი დავრქნეთ“ Γ, **ფს. 43,6;** „დასცა ვენაჴები მათი“ Γ,—„მოსრა ვენაჴები მათი“ Ꞇ. **ფს. 104,33;** „დასცა ეგჳპტე“ Γ,—„გუემა ეგჳპტე“ Ꞇ, **ფს. 135,10;** „რომელი დაეცეს ლოდსა მას ზედა“ **მთ. 21,44;** „შებრკოლდეს და დაეცნეს“ **ფს. 19,9;** „დასცა იგი ქუეყანად“ O,—„დააგდო იგი ქუეყანასა ზედა“ pb., **დან. 8,7;** „დაეცნეს დაცემითა დიდითა“ O, **ივდ. 8,18;** „რაჲთა არა მკელობელი იგი დაეცეს“ **ჰებრ. 12,13;** „დაეცნენ იგინი შოვა სამხრის, ვითარცა შოვა ღამჱს“ I, **ეს. 59,10;** „დასცეს ერისაგანი ისრაჱლისაჲ“ M.— „განხრწნეს ძეთაგან ისრაჱლისათა“ G, **მსჯ. 20,25;** „ქალაქნი შენნი დაეცნეს“ O,—„ქალაქნი შენნი დაირღუჱნ“ pb., **იერემ. 4,7;** „დავსცნე წყლულნი თქუენნი“ O,—„დავამჴუნე წყლულნი თქუენნი“ G, **ეზეკ. 6,4;** „მცონარეთა დასცემს შიში“ pb.,—„მცონარი იგი დაამჴჳს შიშმან“ O, **იგ. სოლ. 18,8.**

**დაცემა** დამხობა, დავარდნა, «ზღვის-დება»: „(იყო) დაცემაჲ იგი მისი დიდ ფრიად“ **მთ. 7,27;** „ჴორცნი მისნი დაცემისაგან იჴსნნა“ O, **იობ 33,17;** „მიჰსცეს იგი ჴელთა დაცემისა მისისათა“ O, **ზირ. 4,22;** „აღივსოს სახლი მისი დაცემითა“ pb., — „სახლი მისი აღივსოს ზღვის-დებითა“ O, **ზირ. 23,14.**

**დაცემად-ი** ვინც უნდა დაეცეს: „დაამტკიცნის უფალმან ყოველნი დაცემადნი და აღჰმართნის დაცემულნი“ **ფს. 144,14.**

**დაცემულ-ი** «ძლეული», დავარდნილი, დამხობილი, დაჭერილი: „მიგცნე იგინი დაცემულნი“ M,—„მიგცემ მათ ძლეულთა“ G, **ისუ ნ. 11,6;** „დაცემული და დამჴობილი იგი მისი აღვჰმართო“ **საქ. მოც. 15,16;** „დაეცნეს დაცემულთა თანა“ O, **იერემ. 8,12;** „დაცემულ იყო პირდაქცევით ქუეყანასა ზედა“ O, **I მფ. 5,3;** „აღჰმართნის დაცემულნი“ **ფს. 144,14.** იხ. ცემა; დასაცემელი; ცხჳრ(ის)-დაცემა.

**დაცემულება, დაცემულობა** დამხობა, დავარდნილობა: „იხარა დაცემულებასა შენსა ზედა“ O, **ბარ. 4,33**; „არა გნებავს აღმართებად დაცემულობისაგან შენისა“ **მ. ხწ. 114,27.** იხ. ცემულება/ცემულობა.

**დაცვა** «დამარხვა», «კრძალვა», შენახვა: „დაიცვნე დასაცველნი მისნი“ G,—„დაიმარხნე მცნებანი მისნი“ **M, II ზჯ. 11,1**; „იგი დავიცვაა თქუმად“ G,—„იგი დავიმარხო სიტყუად“ pb., **რიცხ. 23,12**; „დავიცვა (ვეკრძალო Ꭲ) უშჯულოებისა ჩემისაგან“ **ფს. 17,24**; „დაიცვენით ფრიად სულნი თქუენნი“ G, — „ეკრძალენით თავთა თქუენთა“ **M, II ზჯ. 4,15**; „სავენაჴჱ ჩემი არა დავიცვე“ **ქება 1,5**; „დავიცვენ მე გზანი უფლისანი“ **ფს. 17,22**; „იგი იყოს მჴევალი, დაცვული კაცისად“ G, **ლევიტ. 19,20.** იხ. ცვა; შდრ. დასაცავი, დასაცველი.

**დაცონა** დაზარება: „არა მოვიწყინოთ და არცა დავიცონოთ ყოფად ამას“ **მ. ხწ. 32,13.** იხ. ცონა.

**დაცოხნა** დაღეჭვა: „მამამან დაუცოხნის საურველნი და უქმ ქმნის“ **ფიზ. XII, 7.** იხ. ცოხნა.

**დაცუდება** უქმ ყოფა, «უშვილო ქმნა», «ცალიერ ყოფა»: „მშობელი შვდთაჲ დაცუდნა“ O,—„უშვილო იქმნა მშობელი შვილთა“ G, **იერემ. 15,9**; „სულთა წყურიელთა დაცუდებად“ O,—„სულთა წყურიელთა ცალიერ ყოფად“ pb., **ეს. 32,6.**

**დაცუდებად-ი** ამაო; ფუჭი, ცარიელი: „მოიძულე დიდებაჲ ესე კაცთაჲ დაცუდებადი და წარმავალი“ **მ. ხწ. 169,12.** იხ. ცუდება.

**დაცუეთა** «წინა-დაცუეთა»: „დასცჳთოს ჴორცი დაუცუეთელობისა მისისაჲ“ G.—„წინა-დასცჳთოს ჴორცი წინადაუცუეთელობისა მისისაჲ“ pb., **ლევიტ. 12,3.** იხ. ცუეთა; წინა-დაცუეთა.

**დაცუეთილება** იხ. წინა-დაცუეთილება.

**დაცჳვნა, დაცჳვნება** «შეცჳვნა», დაცვენა, დავარდნა, დაჩოქება: „მის წინაშე დაცჳოდიან ყოველნი“ Ⴂ,—„მის წინაშე შეცუიოდიან ყოველნი“ Ꭲ, **ფს. 21,30**; „ნუუკუე დაცჳვენ გზასა ზედა“ **მთ. 15,32**; „განჴმა თივაჲ და ყუავილი მისი დაცჳვა“ **I პეტრე 1,24**; „ყოველნი ვარსკულავნი დაცჳვენ“ **I, ეს. 34,4**; „ფურცელი მისი არა დასცჳვის“ **ფს. 1,3**; „დიდებაჲ ყუავილებრ დაცჳვნებადი“ **ბ. კეს.-40-თჳს 118,6.**

**დაცჳვნებულ-ი** «დაგდებული»: „დაცჳვნებული სამკლისა შენისაჲ არა მოჰკრიბო“ G, **ლევიტ. 19,9**; „იყო დაცჳვნებულ საგზაურთა ზედა“ G,—„იყვნენ დაგდებულ გზათა ზედა“ O, **იერემ. 14,16.** იხ. ცჳვნა, ცჳვნება.

**დაცხომა:** „მზჱ აღმოჴდა, დასცხა“ **მთ. 13,6**; „აღმობრწყინებასა მზისასა დასცხა მას“ **მრ. 4,6.** იხ. ცხომა.

**დაცხრომა** «დაცადება», «დადუმება», «დაყუდება», «განსუენება», «დამშჳდება», დაწყნარება, დადგომა, დადუმება, მოსვენება: „არა დასცხრების (დააცადებს C) ამბორის-ყოფითა ფერჴთა ჩემთაჲთა“ **DE, ლ. 7,45**; „მაშინ დააცხრვნა გულნი მათნი სიტყჳთა ამით“ M,—„მაშინ დაადუმა სული მათი მისგან“ G, **მსჯ. 8,3**; „ქუეყანაჲ დასცხრა ბრძოლისაგან“ M,—„ქუეყანაჲ დაყუდნა ბრძოლილი“ G, **ისუ ნ. 14,15**; „არა დასცხრა ყანასა შინა მცირედცა“ G,—„არა განისუენა მცირედცა ყანასა ამას შინა“ M, **რუთ 2,7**; „ოხრაჲ ღელვათა მისთაჲ შენ დააცხრვე“ Ꭲ,—„აღძრვასა ღელვათა მისთასა შენ დაამშჳდებ“ Ⴂ, **ფს. 88,10**; „დასცხრა ზღუაჲ იგი ძრვისაგან თჳსისა“ O, **იონა 1,15**; „დავაცხრვო მეფობაჲ სახლისა ისრაჱლისაჲ“ O, **ოვსე 1,4**; „დასცხრა სიტყუად“ **ლ. 5,4**; „ძნიად დააცხრვეს ერი იგი“ **საქ. მოც. 17,18**; „დააცხრვე ენაჲ შენი ბოროტისაგან“ **ფს. 33,14**; „დაუცხრა ქარი იგი“ **მთ. 14,32**; „დადგომასა მას მათსა დასცხრიან ფრთენიცა მათნი“ O, **ეზეკ. 1,24**; „გულის-წყრომაჲ შემოქმედისა მათისაჲ დააცხრვონ“ O, **ზირ. 39,34**; „დასცხრა წყაროჲ იგი სისხლისა მისისაჲ“ **ლ. 8,44.**

**დაცხრომა** დაწყნარება დადუმება: „შემდგომად დაცხრომისა მის შფოთისა“ **საქ. მოც. 20,1**; „დაცხრომით დასცხრეს“ **I, იერემ. 48,2**; „დაცხრომად გულისწყრომისა ჩემისა“ **I, ეს. 13,3.**

**დაცხრომილ-ი** დაწყნარებული, «განსუენებული»: „დაცხრომილ არს მიმჴდელი იგი“ O, — „განსუენებულ არს მიმჴდელი“ pb., **ეს. 14,4**; „დაცხრომილ არს ბოროტი ჩემი“ O, **იერემ. 42,10.** იხ. ცხრომა.

**დაძარცუვა** გაშიშვლება, გაძარცვა. იხ. ძარცუვა.

**დაძინება** «მევანეობა», «განცივება», «დაწოლა», «დადგრომა», «განწევა», გატანება, «დატევება», განსვენება: „დაიძინეთ ამიერითგან“ **მთ. 26,45**; „დაიძინეს მუნ“ M,—„მევანეობდეს მუნ“ G, **მსჯ. 19,4**; „არა დაადძინოთ ჴორცთაგანი“ G,—„არა განაციოთ ჴორცი იგი“ **M, II ზჯ. 16,4**; „არა დაადძინოთ სხეული მისი“ G,—„არა დაუტეოთ გუამი იგი მისი“ **M, II ზჯ. 21,23**; „არა დაიძინოს სასყიდელმან მორეწისამან“ G,—„ნუცალა დაადგრების სასყიდელი მორეწისა“ pb., **ლევიტ. 19,13**; „დაიძინა მანასე მამათა მისთა თანა“ **M, II ნშტ. 33,20**; „დაიძინეს ძილი მათი“ **ფს. 75,6**; „არა ჰრულინ, არცა დაიძინის მცველმან“ **ფიზ. XXXII, 31**; „დაადძინა უბეთა თჳსთა“ **III მფ. 2,20**; „დაიძინა საშუალ ფერჴთა მისთა“ G, **მსჯ. 5,27**; „ძოვდენ და დაიძინიან“ O,—„ძოვდენ და დაწუებოდინ“ pb., **სოფ. 3,13.**

**დაძინება** «დაწვენა», «დაწოლა»: „იყო დაძინებასა მისსა“ G,—„დააწვინა იგი დალილა“ pb., **მსჯ. 16,14**; „პირველ დაძინებადმდე მათდა“ G,—„ვიდრე დაწოლადმდე მათა“ **M, ისუ ნ. 2,8.**

**დაძინება** დაძენა, დამატება: „ბოროტსა ზედა ბოროტსა დასძინებ“ **მ. ცხ. 142v**; „კუალად ესეცა დასძინა“ **მ. ცხ. 95v.** იხ. ძენა.

**დაძინებულ-ი** მძინარე: „დაძინებულ იყვნენ ქუეყანისა მიწასა“ O, **დან. 12,2.** იხ. ძინება.

**დაძლევა** «დაწონა»: „მოწყალებანი მისნი დასწონენ (დასძლევენ Ⴍ) სოფელსა ამას, სავსესა ცოდვითა“ **ბალ. 153, 19.** იხ. ძლევა.

**დაძნ-** გაძნელება: „დამიძნდეს განშორებისა ჟამსა“ **ბალ. 86,28.** იხ. ძნ-.

**დაძოვება** «დამწყსა», ძოვნა: „დააძოვენ კრავნი ჩემნი“ C,—„დამწყსენ კრავნი ჩემნი“ **DE, ი. 21,15.** იხ. ძოვება.

**დაძრვა** «ტრვა», დაძვრა: „დაიძრნეს კადით“ pb.,—„იტრა კადით“ G, **რიცხ. 20,22**; „დაიძრვნა მკლავნი მისნი საქმედ“ O, **იგ. ხოლ. 31,17.** იხ. ძრვა.

**დაძუელება** დაძველება: „არ დაძუელდეს სამოსელნი თქუენნი“ G, **II შჯ. 29,5**; „ძუელი დაძუელდების“ **ეპ. კჳპრ.-დაფლ. 92**v; „ვითარცა სამოსელნი დაძუელდენ“ **ფს. 101,27.** „**დაძუელებადი** იგი სამოსელი ჩემი განვკაფე“ **თომა მოც. 19,2.** „**დაძუელებულო** დღეთა ბოროტთაო“ O, **დან. 13,52.** იხ. ძუელი; შდრ. დასაძუელებელი.

**დაძჳნვა** იხ. დაზჳნვა.

**დაძჳრება** ძუნწობა: „დასძჳრდე და ვერ თავს-იდებდე მიცემად მისგანსა ვისამე“ **ბალ. 81,18.** იხ. ძჳრება.

**დაწამება** დაბრალება: „განდგომილებაჲ და ორგულებაჲ დასწამეს“ **ი.-ე. 50,14**; „მას ცრუდ დავწამე ცილი“ **მ. ცხ. 348**v. იხ. წამება.

**დაწანება** «დაწოლა»: „აიძულებდა მას დაწანებად“ O, **II მფ. 13,11**; „ჰმძლავროს და დაიწანოს იგი“ M,—„მაიძულებელი დაწვეს მის თანა“ G, **II შჯ. 22,25.** იხ. წანება.

**დაწება** «ღებვა», დასველება: „დააწოს (იღებოს G) მღდელმან მან თითი სისხლსა“ M, **ლევიტ. 4,17**; „დააწოს წუერი (მწუერვალი DE) თითისა მისისაჲ წყალსა და განაგრილოს ენასა ჩემსა“ **ლ. 16,24**; „მოიღეთ კონაჲ უსუპი და დააწეთ სისხლსა მას“ O, **გამოსლ. 12,22**; „დააწოს ზეთსა ფერჴი მისი“ M, **II შჯ. 33,24.** იხ. წება.

**დაწებება** დაკრობა: „ჴელი (ჴრმლისა ვადასა) ოდენ დაეწება“ **ქ. ცხ. 241,10.** იხ. წებო.

**დაწევა** მიწევნა: „სდევდეს მათ, დაეწინეს“ **პავლე მოც. 54,10.** იხ. წევა/წევნა.

**დაწერა** «გამოწერა», წერა: „დავწეროთ უკუე ფიცართა ბრპენისათა წამებაჲ წმიდათაჲ მათ“ **H—341, 586**; „სახელი მისი დაწერე კუერთხსა ზედა მისსა“ G,—„გამოწერე სახელი კუერთხსა მისსა“ M, **რიცხ. 17,3**; „წიგნსა შენსა ყოველსა ესე დაიწერა“ **ფს. 138,16**; „დაწერე მას ზედა საწერელითა კაცისაჲთა“ O, **ეს. 8,1**; „დაწერა ზედა მცირეთა ფიცართა“ **ფლკტ. 154,11**; „წმიდად დაწერე მას შინა სახარებაჲ ესე“ **ი. მოც. 89,15.**

**დაწერა ჯუარისა** გამოსახვა: „დაიწერა ჯუარი შუბლსა თჳსსა“ **თეოდ. 8,1**; „დაიწერე ჯუარი“ **მ. ცხ. 159**r.

**დაწერილ-ი** «აღწერილი»; დახატული: „აღესრულნენ ყოველნი წინაწარმეტყუელთა დაწერილნი ძესა ზედა კაცისასა“ **ლ. 18,31**; „ვერცა სოფელმან ამან დაიტია დაწერილი იგი წიგნები“ C,—„ვითარმცა სოფელმან ამან დაიტია აღწერილი წიგნები“ DE, **ი. 21,25**; „წმიდანი მახარებელნი ოქრო-მელნითა დაწერილნი“ **A—484,315.** იხ. წერა; შდრ. დამწერელი.

**დაწერილ-ი** წიგნი, როარტაგი: „დაწერილი ბრალისა მისისაჲ იყო ესრჱთ დაწერილი“ **მრ. 15,26**; „დაწერილი იგი პაჭენისსა მიეცემოდა სოფლად“ M, **ესთ. 13,8**; „მიუპყრათ დაწერილი ესე“ **I ეზრა 3,9.** იხ. წერა.

**დაწერინება**: „დავაწერინე ქარტაჲ ესე, დავაბეჭდიე“ **მ. ცხ. 423**r; „ესე ოთხთავი დავაწერიე“ **წყაროსთ. ოთხთ. ანდ.** იხ. წერინება.

**დაწერტა** დაჩხვლეტა, ცემა; «დაგუმერა»: „საწერტელისა მის წილ ლერწმისა, რომელ დაიწერტე ჩუენთჳს, მოგუანიჭე ჩუენ სრული იგი ცხორებაჲ“ **თომა მოც. 15,3**; „იგუემებოდა და დაიწერტებოდა მათგან“ **მრთ. A, ანტ. დ. 24**r; „დაწერტენენ იგინი მახჳლითა“ pb.,—„დაჰგუმერდი მათ მახჳლითა“ O, **იერემ. 23,47.** „პოვა იგი შამბსა მას შინა **დაწერტილი** და დასივებული მუმლთაგან“ **მ. ცხ. 248**v. იხ. წერტა.

**დაწესება** განწესება, დადება, გაწყობა, დამტკიცება, დაკანონება: „დავაწესო იგი ვითარცა ქუეყანაჲ ურწყული“ O, **ოვსე 2,3**; „დააწესე გულსა შენსა“ **ეზეკ. 44,5**; „კლდესა მყარსა ზედა დავაწესე იგი“ O, **ეზეკ. 24,7**; „დაგაწესე შენ ზედა“ O, **ეზეკ. 16,14**; „ღღესასწაული საჴსენებელისა მისისაჲ დააწესეს“ **სჰკ. 83,16**; „დააწესა ღმერთმან სული ძმისა მის ნაწილსა თანა ცხოვნებულთასა“ **მ. ცხ. 414**v.

**დაწესებულ-ი** განწესებული, «განჩინებული»: „იყვნეს დაწესებულ ცხორებასა საუკუნესა“ Ղ,—„განჩემებულ (განჩინებულ K) იყვნეს ცხორებასა მას საუკუნესა“ Ꞇ, **საქ. მოც. 13,48**; „არარაჲ დააკლოთ თქუენ დაწესებულისა მის არცაღა ერთ“ O, **გამოსლ. 5,11.** იხ. წესი.

**დაწესებულ-ი** «განწესებული», მბრძანებელი, დადგინებული, გამოჩენილი; «მეწესე»: „განვლნა დაწესებულნი“ G,—„გამოვლნა განწესებულნი“ M, **მსჯ. 3,23**; „დაწესებულნი იგი მთავარნი ეძიებდეს მიზეზსა დანიელისთჳს“ O,—„მეწესენი და სატრაპესნი ეძიებდეს პოვნად მიზეზსა ძჳნად დანიელისსა მეფობისაგან“ pb., **დან. 6,4**; „დღესა მას ერთსა დაწესებულსა“ **საქ. მოც. 12,21.** იხ. წესი.

**დაწვალებულ-ი** დანაწევრებული: „შემწყნარებელ არს (სასმენელი) თითო-სახეთა ჴმათა დაწვალებულთა“ **გრ. ნოს.-კაც. აგებ. 161,16.** იხ. წვალება.

**დაწვენა** «დაძინება»; მოსვენება: „დააწვინა იგი შორის მუჴლთა თჳსთა“ M,—„დააძინა დალილამან სამფსონი მუჴლთა თჳსთა ზედა“ G, **მსჯ. 16,19**; „მწუხრი დავაწვინენ იგინი ცხედარსა ზედა“ **ფლკტ. 146,37**; „დააწვინნა აქლემნი გარეშე ქალაქსა“ O, **დაბ. 24,11.** იხ. [წვენა].

**დაწთომა** იხ. დაწუთომა.

**დაწინდება**, **დაწინდვა** დანიშვნა, თხოვა, შერთვა: „ქალწული ვიდრემდის სახლსა შინა იყოს მამისა თჳსისა, მრავალთა სურის დაწინდებად მისა“ **მ. ცხ. 83.**

**დაწინდ(ებ)ულ-ი** «განთხოვილი», დანიშნული: „უკუეთუ იყოს ყრმაჲ ქალწული, დაწინდული ქმრისაჲ“ G,—„იყოს თუ ვინმე ქალი ქალწული და განთხოვილ იყოს“ M, **II შჯ. 22,23**; „მდიდართა შვილი დაწინდებულ იყო ჩემთჳს“ **ბალ. 54,16.** იხ. წინდება.

**დაწინდვა** ყიდვა: „მუშაკთა იმიზდებნ, ყანათა დასწინდავნ, ერქუანსა ჰმზადებნ, ურნატთა განაპებნ“ **მ. ცხ. 79**v. იხ. წინდვა.

**დაწიხნა** «დაწნეხა», წიხლის ცემა; თელვა: „დაწიხნეს და შექმნეს მაჴარი“ G,—„დაწნიხეს და ერის-კრებაჲ ყვეს“ M, **მსჯ. 9,27.** იხ. წიხნა.

**დაწმედა** დაწმენდა: „წუთლა მრღჳე იყო (წყალი), და ვითარცა დაწმდა... შთახედეს, იხილნეს ხატნი მათნი, ვითარცა სარკესა შინა“ **მ. ცხ. 76**v. „**დაწმედილი**, წარა-

ვლინის იგი ზე აღმართ“ **ბ. კეს.-ექუს. დღ. 47,21.** იხ. წმედა.

**დაწნეხა** დატკეჩნა, «დაწიხნვა»: „არა დაწნიხონ ღჳნოჲ საწნეხელთა შინა“ O, **ეს. 10,10;** „დაწნიხეს და ერის-კრებაჲ ყვეს“ M,—„დაწიხნეს და შექმნეს მაჭარი“ G, **მსჯ. 9,27.** იხ. წნეხა.

**დაწოლა** «დაძინება», «დაწანება», დამძიმება: „დაწვეს მის თანა“ O, **გამოსლ. 22,16;** „ყრმაჲ ამის დედაკაცისაჲ მოკუდა, რამეთუ დააწვა ზედა“ O, **III მფ. 2,19;** „მე დავწევ, დავიძინე“ **ფს. 3,6;** „შენ დასწვე გუერდსა შენსა ზედა მარცხენესა“ O, **ეზეკ. 4,4;** „აჰჴდა და დააწვა ყრმასა მას“ M, **IV მფ. 4,34;** „ზედა ოქრო-საგებელთა დაწვეს და დაიძინოს“ O, **I ეზრა 3,6;** „ძოვდენ და დაწუებოდინ“ pb.,—„ძოვდენ და დაიძინონ“ O, **სოფ. 3,13;** „მაიძულებელი დაწვეს მის თანა“ pb.,—„ჰმძლავროს და დაიწანოს იგი“ M, **II შჯ. 22,25.** „არა აგრძნა **დაწოლაჲ** მისი და აღდგომაჲ“ O, **დაბ. 19,33;** „არა ერჩდა იოსებ დაწოლად მის თანა“ O, **დაბ. 39,10.**

**დაწოლილ-ი** «რომელმან დაიწანა», «მძლავრ-მყოფელი»: „მოკალთ კაცი ხოლო დაწოლილი მის თანა“ G,—„მოკუედინ მამაკაცი იგი, რომელმან დაიწანა“ M,—„მოკუედინ კაცი იგი, მძლავრ-მყოფელი მისი“ pb., **II შჯ. 22,25.** იხ. წოლა.

**დაწონა** «დაძლევა»: „მოწყალებანი მისნი დასწონენ (დასძლევენ Պ.) სოფელსა ამას, სავსესა ცოდვითა“ **ბალ. 153,19.** იხ. წონა.

**დაწრედა** დაწურვა: „დაწრიდოს სისხლი მისი ხარისხსა მას საკურთხეველისასა“ O, **ლევიტ. 1,15;** „დავწრიდოთ სისხლი მათი თავდაქცევით დაკიდებითა“ **ათ. მრთ. 253 v.** იხ. [წრედა].

**დაწუა** ცეცხლის წაკიდება, დაფერფვლვა: „ბზე იგი დაწუას“ **მთ. 3,12;** „მაყუალი არა დაიწუების“ O, **გამოსლ. 3,3;** „დაწუან ალისაგან აგზებულისა“ O, **ეს. 5,24;** „წესნი იგი დაიწუნენ და დაზულენ“ **II პეტრე 3,10;** „დასწუნა თუალნი“ **ქ. ცხ. 219,4.** „ვიქმენ მე **დაწულ** სიცხითა“ Ath. — **11,270r.** იხ. წუვა; დამწუარი, დამწუველი, დასაწუველი, ნაწუევარი.

[**დაწუევა**] იხ. წუევა.

**დაწუთომა, დაწთომა** «გამოწუთომა», დაწვეთება: „წჳმაჲ არღარა დასწუთა ქუეყანასა ზედა“ O, **გამოსლ. 9,33;** „ჴელთა ჩემთა დასწუთა ზმური“ O, **ქება 5,5;** „ვითარცა დაავწთვე რისხვაჲ ჩემი და გულის-წყრომაჲ ჩემი“ I, **იერემ. 42,18;** „დააწთო სისხლი“ **ფიზ. VII, 34.** იხ. წუთომა/წთომა.

**დაწულ-ი** იხ. დაწუა.

**დაწულილადება** დაწვრილება: „დავაწულილადე გა კითხვაჲ თავისა ჩემისაჲ“ **ბალ. 45,14.** იხ. წულილადი.

**დაწულილება, დამწულილება** დაწვრილება: „დააწულილა ვითარცა მტუერი“ O, **IV მფ. 23,6;** „დაამწულილნეს იგინი, ვითარცა ახალნერგნი ლიბანისანი“ **ფს. 28,6;** „დაჰმწულილნე ბორცუნი“ I, **ეს. 41,15.** იხ. წულილი/მწულილი.

**დაწუნება** დატცინვა, შერცხვენა; დაჩაგვრა: „დამიწუნე მე, და თუმცა მაქუნდა მახჳლი ჴელსა შინა ჩემსა, ეგერა განგუმირემცა შენ“ G, **რიცხ. 22,29;** „დაიწუნეს ისრაიტელთა მათ უცხო-თესლნი იგი“ M, **I მფ. 13,4.**

**დაწუნებულ-ი** მოკიცხული, შეურაცხყოფილი, ჩაგრული, «მიმძლავრებული», შეჭირვებული, გაგდებული: „ყოველი სული, სუსტი და დაწუნებული... შევარდის ურვასა“ **ბალ. 164,3;** „იხილა ვინმე დაწუნებული“ **საქ. მოც. 7,24;** „იჴსნიდით დაწუნებულსა“ O,—„იჴსენით მიმძლავრებული“ pb., **ეს. 1,17;** „დაწუნებულთა შორის უწესოთა მათ სიბილწით მავალთაჲსა იჴსნა“ **II პეტრე 2,7.** იხ. წუნება.

**დაწურვა** გამოწურვა: „რომელნი დასწურავთ კურნაქსა“ **მთ. 23,24.** იხ. წურვა.

**დაწურთა** სწავლა: „რაჲთამცა დავიწუართე სიტყუაჲ“ **მ. ცხ. 215v.** იხ. წურთა.

**დაწუხება** «შეწუხება»: „დაწუხნეს ფრიად“ C,—„შეწუხნეს ფრიად“ DE, **მთ. 26,22;** „განკჳრდით და დაწუხენით დედანი ეგე“ I, **ეს. 32,11.** იხ. წუხება.

**დაწუხვა** დახურვა, დახუჭვა: „თუალნი მათნი დაიწუხნეს“ **მთ. 13,15;** „დაგიწუხნეს თუალნი თქუენნი“ I, **ეს. 29,10.** „**დაწუხვაჲ** თუალთაჲ არს დამძიმებისაგან წამწამთაჲსა მის ზედა მსგავსად ტყჳვისა“ **გრ. ნოს.-კაც. აგებ. 169,27.** იხ. წუხვა; დამწუხველი, თუალდაწუხვილი.

**დაწყდომა** «მოკლება»: „წყალი იორდანისაჲ დასწყდეს (მოაკლდეს G)“ M, **ისუ ნ. 3,13;** „გამოსადინელნი წყალთანი დასწყდენ“ **მ. ხწ. 212,2.** იხ. [წყდომა].

**დაწყება** დასაწყისი: „დაწყებასა მეორისა წლისა ეზდაგერდ მეფისა“ **სჰკ. 82,20;** „დაწყებაჲ ცხორებისა მისისაჲ იქმნების ესრეთ“ **მ. ცხ. 17v.** იხ. წყება.

**დაწყევა** დაწყევლა: „დამიწყევე მე ერი ესე“ G, **რიცხ. 22,6;** „დავწყევო იგი“ O **მალაქ. 2,2.** „თესლი იყო **დაწყეული** დასაბამითგან“ O **სიბრძ. სოლ. 12,11.** იხ. წყევა.

**დაწყლვა** დაჭრა: „დაწყლეს და წარვიდეს“ **ლ. 10,30.** „ყოველნი ჴორცნი შენნი **დაწყლულ** არიან“ **ფლკტ. 152, 35.** იხ. წყლვა.

**დაწყნარება** «განსუენება», «განსასუენებელის ცემა», დასვენება, დამშვიდება: „იყოს რაჟამს დაგაწყნაროს შენ (განგისუენოს შენ M)“ G, **II შჯ. 25,19;** „ვიდრემდის დააწყნარნეს უფალმან“ G,—„ვიდრემდე განსასუენებელი სცეს უფალმა“ M, **II შჯ. 3,20;** „არა დასწყნარდეს სენაკსა შინა თჳსსა“ **მ. ცხ. 78v;** „სამყაროჲ ცისაჲ, რომელი არა დადგების, არცა დაეწყნარების დგომით“ **გრ. ნოს.-კაც. აგებ. 144,7.** „შემდგომად **დაწყნარებისა** ქუეყანისა სომხითისა“ **ნრს. 76,12.**

**დაწყნარებულ-ი** «დაყუდებული», დამშვიდებული: „მოვიდეს ლაისასა ზედა, ერსა ზედა დაწყნარებულსა“ G,—„მოვიდეს იგი ლესად, ერსა ზედა დაყუდებულსა“ M, **მსჯ. 18,27;** „ჰრქუა მას დაწყნარებულად“ **მ. ცხ. 136v.** იხ. წყნარი.

**დაწყნარებულება** დამშვიდება, მოსვენება: „ჵ დაყუდებაო, რომელი მოიყვანებ კაცსა დაწყნარებულებასა მშჳდობისასა“ **მ. ცხ. 80v.** იხ. დაწყნარება; შდრ. დაუწყნარებლობა.

**დაწყობა** «დასხმა», დადება; დალაგება: „დააწყვ-

ნენ შეშანი ცეცხლსა ზედა“ G,—„დაასხან შეშაჲ ცეცხლსა მას ზედა“ O, **ლევიტ. 1,7**; „დაიწყვნის ფრთენი თჳსნი და ძლიერებითა გარდამოჴდის საჭმელსა მას ზედა“ Sin.-**97,46r**. იხ. წყობა.

**დაწყუედა** დაკვლა, დახოცა; «მოკლება»: „დაწყჳდა ბალაკ ცხოვრები და ზუარაკები“ G, **რიცხ. 22,40**; „დასწყუდიდეს ზროხასა და ცხოვარსა“ **III მფ. 8,5**; „დასწყჳდენ შვილნი შენნი“ O, **ეზეკ. 16,21**; „წყალი იორდანისაჲ მოაკლდეს (დასწყდეს M)“ G, **ისუ ნ. 3,13**. იხ. წყუედა; შდრ. დაუწყუედელი.

**დაჭედილ-ი** «ჭედილი»: „ქმნენ თავისა შენისა ორნი ნესტუნი ვეცხლისანი დაჭედილნი (ჭედილნი ვეცხლისანი pb.)“ G, **რიცხ. 10,2**. იხ. ჭედა.

**დაჭენებულ-ი** «განშორებული», გადახრილი, დაქანებული: „ვითარცა... ღობესა დაჭენებულსა“ Ղ,—„ვითარცა... ზღუდესა განშორებულსა“ Շ, **ფს. 61,4**. იხ. ჭენება.

**დაჭერა** «წევა», მიწევნა: „დაიჭირეთ უკუანა კერძოჲ მათი“ G,—„ეწიენით ბუჳნაუჳრსა მათსა“ M, **ისუ ნ. 10,19**. იხ. ჭერა.

**დაჭირვა** შენახვა: „ჴერ-არს მათი წესსა ზედა და ალაგსა დაჭირვაჲ“ **მ. ცხ. 153r**. იხ. ჭირვა.

**დაჭირვება** «შეიწრება», შეწუხება; მოკლება, დაკლებულება: „დასჭირდა ფრიად ძეთა ისრაჱლისათა“ M,—„შეიწრდა ისრაჱლი ფრიად“ G, **მსჯ. 10,9**; „დავაჭირო მათ, რაჲთა ემხილოს“ I, **იერემ. 10,18**; „მცირისათჳს დიდი დაგაჭირვოს“ **ი.-ე. 42, 34**; „დაგჭირდეს ფასიცა და კაცნიცა“ **ლიმ. 56,18**; „უკუეთუ ბრმასა დაჭირვება უჩნს, ვინაჲთგან ვერ ხედავს მას, რავდენ უფროჲს დაჰჭირდეს ცრდვილთა, რაჟამს მოაკლდეს მათ ნათელი ჭეშმარიტი?“ **ბას. კეს.-ექუს. დღ. 78,23**.

**დაჭირვება** დაკლებულობა, ნაკლებულობა, სიძნელე: „ზღვევად შეგჳრაცხია თჳთოეულისა დაჭირვებაჲ“ **მ. ცხ. 53v**; „დაჭირვებაჲ საჴმართაჲ“ **მ. ცხ. 49r**; „ისწავე სარგებელი დუმილისაჲ და დაჭირვებაჲ სიტყჳს-გებისაჲ“ **მ. სწ. 137,2**.

**დაჭირვებულ-ი** «მიმძლავრებული», «ზღვეული», ვნებული, მოკლებული: „ქალაქნი კაცთა დაჭირვებულთანი გაკურთხევდენ შენ“ O,—„ქალაქნი კაცთა მიმძლავრებულთა მოშიშთა შენთანი გაკურთხევდენ შენ“ **pb., ეს. 25,3**; „ვჴმობ შენდამი დაჭირვებული“ O, **ამბ. 1,2**; „დაჭირვებულ იყვნენ“ O,—„ზღვეულ იქმნენ“ **pb., ეს. 28,13**. იხ. ჭირ(ვ)ება.

**დაჭმა** შეჭმა: „ნაყოფი მისი ჭიათა დაუჭამიედ“ **Sin.—8,61r**; „შეჰყვა პირსა მისსა მჭამელი და დაჭამა ლაწჳ მისი“ **Ath.—12, 241r**. იხ. ჭამა.

**დაჭმუნვა** შეწუხება: „დაჭმუნდა ვახტაგნ“ **ქ. ცხ. 149,5**. იხ. ჭმუნვა.

**დაჭნობა** დაჭკნობა: „მწუხრი დაჭნენ“ **ფს. 89,6**; „სიქეთე მცირითა სალმობითა დაჭნეს და განირყუნეს“ **ფლკტ. 140,3**; „დიდებაჲ სოფლისაჲ... ვითარცა მდელოჲ დაჭნების“ **მ. სწ. 10,17**. „გჳრგჳნი დავიდგათ ვარდისა რტოთაჲ ვიდრე დაჭნობადმდე“ **სიბრძ. სოლ. 2,8**.

**დაჭნობად-ი** დასაჭკნობელი: „ყუავილი არს მწუხრი დაჭნობადი“ **მ. სწ. 258,34**. იხ. ჭნობა; შდრ. დაუჭნობელი.

**დაჭრა** «მუსრვა», «მოსრვა», დაკოდა, გამოჭრა, აჭნა; «მოწყუედა»: „დასჭრიდა მათ ვიდრე აზიდმდე“ G,—„მუსრვიდეს მათ მიაზეკადმდე“ M, **ისუ ნ. 10,10**; „დავჭარ და დავმუსრე იგი“ M, **II შჯ. 9,21**; „დაჭრნენ იგინი პირითა მახჳლისაჲთა“ I, **იერემ. 21,7**; „დაჭრენით საჴნისნი თქუენნი ჴრმლად“ O, **იოვ. 3,10**; „დაჭარ ეტრატი ესე და წმიდად დაწერე მას შინა სახარებაჲ ესე“ **ი. მოც. 89,15**; „ჴორცნი მისნი დაჭრნეს“ **მ. ცხ. 418v**; „დამჭრელნი მათნი სდევდეს“ G,—„მოსწყუედდეს მათ და სდევნიდეს“ M, **ისუ ნ. 11,8**.

**დაჭრა** მოკვეთა: „ეჰამების... დაჭრაჲ ასოთა თჳსთაჲ“ **მ. ცხ. 49r**. „წარიტანეს თანა ჯუარი პატიოსანი, დაჭრილი“ **ქ. ცხ. 218,2**; „ყოველნი მკლავნი დაჭრილ“ I, **ეს. 15,2**. იხ. ჭრა.

**დაჭუხვა** დახუჭვა, დახურვა: „დაიწუხნა თუალნი თჳსნი... რაჲსათჳს დაიჭუხავ თუალთა?“ **მ. ცხ. 362r**; „დაიჭუხნის მათე თუალნი თჳსნი“ **H—341,263**. იხ. ჭუხვა.

**დაჭყლეტა** ჭყლეტა: „დადვა ნები თჳსი მკალსა ზედა დაჭყლემად მისა“ **ფლკტ. 139,15**. იხ. ჭყლეტა.

**დახება** «შეხება»: „არა დაახო მათ ზედა რკინაჲ“ G,—„რომელსა არა შეხებულ იყოს რკინაჲ“ M, **II შჯ. 27,6**; „არა დაეხებოდა ქუეყანასა“ O,—„არა იყო შემხებელ ქუეყანისა“ G, **დან. 8,5**. იხ. ხება.

**დახედვა** დაცქერა: „დახედა ჴელთა მათ თჳსთა“ **ფლკტ. 156,18**; „იაკობ დახედა საქმესა მას“ **იპ. რომ.-კურთხ. ისაკ და იაკ. 72, 14**. იხ. ხედვა.

**დახევა** დაგლეჯა: „მოიღო და დახია ყოველი იგი მჩუარი“ **ანდ.-ანატ. 212,2**. იხ. ხევა.

**დახეთქა** დაცემა: „დედაჲ შვილთა ზედა ქუე დახეთქეს“ O, **ოვსე 10,14**.

**დახეთქილ-ი** «განხეთქილი», გახეული; დამსკდარი: „თხიერები ძუელები... დახეთქილებითა“ M,—„თხიერნი ღჳნისანი, ძუჱლნი, განხეთქილნი, გამოკრულნი“ G, **ისუ ნ. 9,4**;—„დიდი მთხრებლი დახეთქილ არს“ **მ. სწ. 132,4**. იხ. ხეთქა.

**დახერხვა**: „სამჭულები არაბიელთაჲ დახერხვად (ბრძახა)“ **H—341,478**. იხ. ხერხვა.

**დახრწევა** ხელის შეშლა, დაბრკოლება, გაცდენა: „ძმასა ენება... მონაზონებაჲ და დაიხრწეოდა იგი დედისაგან თჳსისა“ **მ. ცხ. 94r**; „სიყუარული კაცთაჲ დამიხრწევს ჩუენ სიყუარულსა ღმრთისასა“ **მ. ცხ. 78r**; „მან დამახრწია ადრე არა გამოსლვასა“ **ბალ. 121,5**; „მიზეზითა მრავალფერთა ზრუნვათაჲთა დაეხრწეოდა თარგმანებისაგან წმიდათა წერილთაჲსა“ **ი.-ე. 47,20**. იხ. [ხრწევა].

**დახუდომა** შეხვდომა, შემთხვევა; დასწრება: „სადაცა დახუდებინ, დადგებინ“ **მ. ცხ. 175v**; „უკუეთუ სამე დახუდეს ცალთუალი გინა ასომოღებული“ **მ. ცხ. 245v**; „დახუდეს ჯუარცუმასა“ **ქ. ცხ. 94,4**.

**დახუდომილ-ი** დასწრებული: „რომელნი-ესე მოსრვასა მას სპარსთასა დახუდომილ იყვნეს“ **H—341,713**. იხ. ხუდომა; შდრ. თანა-დახუდომა.

**დახუედრება** შემთხვევა: „დაიხუედრა დღესა ერთსა სიტყჳს-ყოფად მის თანა“ **ბალ. 27,30**. იხ. ხუედრება.

**დახუევა** «შეხუევა», «დაცემა», შემოხვევა: „დაეხჳა მას ზედა არმური და ბნელი“ Ꮯ,—„დაეცა მის ზედა არმური და ბნელი“ Ꮭ, საქ. მოც. 13,11; „დაიხჳე წელთა შენთა“ I,—„შეიხჳე წელთა შენთა“ O, იერემ. 13,1. „პირი მისი **დახუეულ** იყო სუდრითა“ ი. 11,44. იხ. ხუევა.

**დახუეწა** გადახვეწა, ლტოლვა, გადაკარგვა: „ხოლო მე დავიხუეწო სადმე ჟამისად“ მ. ცხ. 298r. იხ. ხუეწა.

**დახურვა** «დადება», «დაბურვა»: „დაჰხუროდინ მას ზედა საბურველნი ტყავნი ჳაკინთონნი“ G,—„დასდვან მას ზედა საბურველი იგი ტყავი იაკინთონი“ M, რიცხ. 4,6; „დახურონ მით კიდობანი იგი წამებისაჲ“ pb.,—„დაბურონ მით კიდობანი წამებისაჲ“ G, რიცხ. 4,5. იხ. ხურვა.

**დაჴაშ** იხ. დაჴშვა.

**დაჴდა** ჩამოსმა, ჩამოგდება: „მიწად სიკუდილისად დამჴადეს მე“ მრთ. S, კ. იერ.-ალდგ. 156,17; „დაგჴადოს საყდრით... სიღრმესა უფსკრულთასა“ ფლკტ. 157,29. იხ. ჴდა.

**დაჴდომა** «დასლვა», «მოწევნა»; «მიბრუნება»: „რაჟამს დაჰჴდა მზე“ C,—„მზჱ დაჰვიდოდა“ DE, მრ. 1,32; „დაჰჴდეს მზჱ შუვა სამხრის“ O, ამოს 8,9; „დაუჴდა მათ ზედა სიბოროტე“ G,—„მოწევნულ არს მათ ზედა ბოროტი“ M, მსჯ. 20,41; „დამჴდა ჴმაჲ ჩემი“ ფს. 68,4; „გმობაჲ შენი თავსავე ზედა შენსა დაგიჴედინ“ მ. ცხ. 253v. იხ. ჴდომა.

**დაჴნულ-ი** «მოქმნილი»: „რომელ არა დაჴნულ იყოს (ჴევი)“ pb.,—„რომელი არა მოქმნილ, არცა დათესულ იყოს“ G, II შჯ. 21,4. იხ. ჴნვა.

**დაჴოცა** მოკვლა, ამოწყვეტა, მოსრვა: „სიძე-სძალნი დავჴოცენ“ მ. ცხ. 152v; „ვითარცა დაჴოცნეს იგინი“ მ. ცხ. 404r. იხ. ჴოცა.

**დაჴსვა** იხ. დაჴშვა.

**დაჴსნა** «მომედგრება», «განრღუევა», «დარღუევა», «განრყუნა», «შეძრწუნება», «შინება», «დაბუშუება», «უკმოჴსნა», «შეგუს-», დაშლა, გადარჩენა, გათავისუფლება: „ნუმცა დავჴსნდებით, არა თუ მოვმედგრდეთ“ pb., გალ. 6,9; „მუნქუესვე დაჰჴსნდეს ჴორცნი მისნი“ B,—„მეყსეულად განირღუა იგი“ A, სბსტ. 136,2; „რომელი დაჰჴსნიდ ტაძარსა მას“ DE,—„რომელი დაარღუევდ ტაძარსა მას“ C, მთ. 27,40; „რაჲთამცა დაიჴსნა (განირყუნა Ꮯ) მტერი იგი“ ფს. 8,3; „დაიჴსნა გული ერისაჲ“ G,—„შეძრწუნდა გული ერისა მის“ M, ისუ ნ. 7,5; „ნუ დაჰჴსნდებით“ G,—„ნუ გეშინინ“ pb., II შჯ. 1,29; „დაიჴსნეს განსყიდული იგი ძმისა თჳსისა“ pb.,—„უკმოიჴსნას განსყიდული ძმისა თჳსისაჲ“ G, ლევიტ. 25,25; „დაჰჴსნდენ გზასა ზედა“ DE,—„შეჰგუსნეს მათ გზასა“ C, მრ. 8,3; „ნუ დაჰჴსნდებიედ გულნი თქუენნი“ M, II შჯ. 20,3; „ყოველნი ჴელნი დაჰჴსნდენ“ I, ეს. 13,7; „დაჰჴსნნა სალმობანი სიკუდილისანი“ საქ. მოც. 2,24; „დაიჴსნას თავი თჳსი“ O, იგ. სოლ. 6,31; „დამჴსენ თავსმდებობისაგან კაცისა ამის“ მ. ცხ. 311v; „სიმრავლე ძუალთა მისთა დააბუშუვა (დაჴსნა pb.)“ O, იობ 33,19.

**დაჴსნა** დახსნა, დარღვევა, მოშლა: „ვერ ეგების დაჴსნად წერილისა მის“ C, ი. 10,35. „მუჴლთა **დაჴსნაჲ**“ O, ნაუმ 2,10.

**დაჴსნად-ი** დასარღვევი: „დაეცეს დაჴსნადი იგი და გამოჩნდეს დაუჴსნელი“ მ. სწ. 259,8.

**დაჴსნილ-ი** «განრღუეული», ასოდარღვეული, მოშვებული, დაშლილი: „ყრმაჲ ჩემა ძეს სახლსა შინა ჩემსა დაჴსნილი“ C,—„მონაჲ ჩემი დაცემულ არს სახლსა შინა ჩემსა განრღუეული“ DE, მთ. 8,6; „დაჴსნილ იყვნენ ჴელნი მისნი“ O, II მფ. 17,2; „რომელმან იხილა გული ჩემი დაჴსნილად“ იზტ. 118,6; „დაჴსნილნი მუჴლნი აღემართენით“ ჰებრ. 12,12. იხ. ჴსნა.

**დაჴსნილობა** მოშვება, რღვევა: „ვიდრემდის სდაჴსნილობთ დამკჳდრებად ქუეყანისა“ G, ისუ ნ. 18,3

**დაჴსნილობა, დაჴსნილება** შიში, სიზარმაცე: „დაჴსნილობისა და გემოთ-მოყუარებისა ჩუენისაგან იქმნებიან შურნი“ თავნი იაკ. ეპ. (5); „სადა ურწმუნოებაჲ, მუნ დაჴსნილებაჲ“ ხ. გაბ.-მოც. საჴს. 100,17. იხ. ჴსნილობა.

**დაჴუერთნა** ცემა (მჯიღით თუ სილით): „დაჰჴუერთნიდეს თავსა დავრდომილთასა“ O, ამოს 2,7. იხ. [ჴუერთნა].

**დაჴუნდებულ-ი** ძელაკიდებული: „შეიყვანეს დაჴუნდებული წინაშე მისსა“ ანდტ.-ანატ. 214,9. იხ. ჴუნდება.

**დაჴურეტა**: „და-რაჲ-ეცემინ ზედაჲს-ზედა (წყალი), დაჰჴურიტის ქვასაცა მას“ Ath.—12,148r. იხ. ჴურეტა.

**დაჴშვა, დაჴსვა** «გდება», «მოკრძალვა», დახურვა: „კარნი მის ქორისანი დაჴშულ იყვნეს“ M,—„კარნი ქორისანი ეგდნეს“ G, მსჯ. 3,24; „დაჰჴსავთ სასუფეველსა ცათასა“ მთ. 23,14; „დაეჴშნეს ცანი“ ლ. 4,25; „კარნი იგი სახლისანი დაიჴშნეს“ O, დაბ. 19,10; „დაჰჴშეს კარი“ M,—„მოიკრძალეს გარეგნით მათსა“ G, მსჯ. 9,51; „დაჰჴსნა კარნი სახლისა უფლისანი“ M, II ნშტ. 28,24; „დაჰჴსეს კარი სამოთხისაჲ“ I, დან. 13,18; „დაჰჴშნა ღმერთმან პირნი ლომთანი მათ“ O, დან. 6,18.

**დაჴშულ-ი** დაგდებული, დახურული; «მოკრძალული»: „კარი დაჴშულ არს“ ლ. 11,7; „კარნი იგი რომელნიმე დაჴშულნი და რომელნიმე განხუმულნი“ მ. სწ. 123,27; „მტილი დაჴშული, წყარო დაბეჭდული“ pb.,—„მტილი მოკრძალული, წყაროჲ დაბეჭდული“ O, ქება 4,12. იხ. ჴშვა/ჴსვა; შდრ. კარდაჴშული.

**დაჴშირებულ-ი**: „უწოდა სამყარო სიზრქისა მისგან, რომელ დაჴშირებულ არს ორთქლთა მათგან“ ბ. კეს.-ექუს. დღ. 117,32. **ნუ დაჴშირებულ-ი** იშვიათი: „ნუ დაჴშირებულ აღიყვან ფერჴსა შენსა მეგობრისა მიმართ შენისა“ pb.,—„იშჳთ შედგი ფერჴი შენი მეგობრისა“ O, იგ. სოლ. 25,17. იხ. ჴშირება.

**დაჯდომა** «დადგრომა», «დამკჳდრება», «ინაჴ-დგმა», შეჯდომა, ასვლა, «დაგება»: „დაჯედ ჩემ თანა“ G,—„დაადგერ შენ ჩემ თანა“ M, მსჯ. 17,10; „წარმოჴედ და ინაჴ-იდგ“ C,—„წარმოჴედ და დაჯედ“ DE, ლ. 17,7; „დაჯდა სახლსა შინა თჳსსა“ G,—„დაემკჳდრა სახლსა თჳსსა“ M, მსჯ. 8,30; „დაჯდა ზღჳს-კიდესა“ მთ. 13,1; „დაჯდა კიცუსა, რომელი ზის ზეცისათა მათ ეტლთა“

ხ. გამ.-დაჯდ. 140,7; „დაჯდა საყდარსა მისსა" მრსტ. 64,21; „სამსჯავროჲ დაჯდა და წიგნნი განეხუნეს" G,—„სამშჯავროჲ დაეგო და წიგნნი განეხუნეს" O, დან. 7,10.

**დაჯდომა** ჯდომა: „დაჯდომაჲ მარჯუენით ჩემსა და მარცხენით" მრ. 10,40; „გამოირჩია... სოლომონ დაჯდომად იგი საყდართა ზედა" M, I ნშტ. 28,5.

**დაჯდომილ-ი** მჯდომარე: „დაჯდომილ ვარ საყდართა ზედა განკითხვისათა" მ. ცხ. 266v. იხ. ჯდომა.

**დაჯერება** «სათნო-ჩინება», «თნევა», დარწმუნება, «განმტკიცება»: „დასჯერდა მეფე გულითა სიტყუასა ამას" O,—„სათნო-უჩნდა მეფესა... სიტყუაჲ ესე" M, ესთ. 1,21; „დასჯერდა უფროჲს სხუათა დედათაჲსა" O,—„სთნდა იგი უფროჲს ყოველთა დედათა" M, ესთ. 2,9; „დასჯერდინ სიტყუაჲ ჩემი გულსა შენსა" O,—„განამტკიცოს სიტყუაჲ ჩუენი გულსა შინა შენსა" pb., იგ. სოლ. 4,4; „დავაჯერე გულსა ჩემსა" მ. ცხ. 65r; „ვინცა ამას იკითხვიდეთ, ღმერთმან დაგაჯეროს" H—221,46r; „რომელი-იგი მესმა, არა დავიჯერე" Sin.—11,133r.

**დაჯერებულ-ი** დამტკიცებული: „რომელსა ზედა საქმესა გული შენი არა დაჯერებულ იყოს" მ. ცხ. 28r. იხ. ჯერება.

**დაჰამება** საამურად/გემრიელად ქცევა: „შემძლებელ ხარ შენ მარხვისა მიერ უმეტეს მათსა დაჰამებად ჰამადსა" მ. ცხ. 119v. იხ. ჰამება.

**დაჰჭაპეტ-ი** მტარვალი: „მიამთხჳა დაჰჭაპეტსა" ხანდ. 7,5.

**[დგენა]** იხ. აღდგენა.

**დგინება** დადგენა, აღმართვა: „კუალად ვადგინო იგი" O, ოვსე 2,3. იხ. აღდგინება, ადგინება, განდგინება, გარდადგინება, გარდამოდგინება, გარე-მოდგინება, გულს-დგინება, გულს-მოდგინე, გულს-მოდგინება, დადგინება, ზედა-დადგინება, კუალს-დგინება, მოდგინება, შედგინება, წარდგინება, წარმოდგინება.

**დგმა** ქონება ყოლა: „ნუუკუე სახლებ არა გითქს ჰამად და სუმად" I კორ. 11,22; „პირ ადგს (ათქს Ⴂ) და არა იტყჳან" ფს. 113,13; „რომელსა ედგას ცხოვარი ერთი" მთ. 12,11; „უმჯობე არს შენდა... ორთა ფერჴთა დგმასა" C, მთ. 18,8. იხ. გულს-დგმა.

**დგმა**: „თავსა ადგია გჳრგჳნი" Ath.—11, 198v; „ედგა ეკლისა გჳრგჳნი" ი. 19,5; „ედგა სარწყული მჴარსა მისსა" O, დაბ. 24,15; „რქაჲ ერთი ადგს თავსა მისსა ზედა" ფიზ. XXV, 6. იხ. აღდგმა/ადგმა, გამოდგმა (-ული), გარემოსადგმელი, გულს-დგმა, გჳრგჳნის-თანამოდგმი, დადგმა (-ული), დასადგმელი, ერის-კაცობისა მოდგამი, თანა-მოდგამი, თუალთა მოდგამი, თუალთ-მიდგმა, თუალთა შედგმა, თუალ(თ)-შეუდგამი, კარვის-დგმა, მიდგმა, მიზეზ-დგმა, მოდგამი, მოდგამობა, მოდგმა, მუჴლ-დადგმა, სადგმელი, საქმის-მოდგამი, საყდრის-მოდგამი, შედგმა, შთადგმა, წარდგმა, წარმოდგმა, წარსადგმელი.

**დგომა** «წარდგომა», «დადგომა», «გება», რჩომა, ყოფა, დამტკიცება: „რომელნი მუნ დგეს" C, მთ. 26,71; „დგა წინაშე მთავრისა მის" DE,—„წარდგა წინაშე მის ბჭისა" C, მთ. 27,11; „რაჟამს ჰსდგეთ ლოცვასა შინა" DE,—„რაჟამს დასდგეთ თაყუანის-ცემად" C, მრ. 11,25; „ქრისტე უკუანისადმდე დგეს (ეგოს DE)" ი. 12,34; „დგას და ჰგიეს სამარადისოდ" ხ. გამ.-მოც. სავს. 102,11; „დგეს ეგრეთ აღრთხმულნი ჴელნი მათნი" ფლკტ. 159,25; „რომელსაცა ზედა სდგათ" I კორ. 15,1; „რაჲთა დგენ იგინი წინაშე მეფისა" O, დან. 1,5. „არცა იქმნეს დგომაჲ კუალისა ფერჴთა შენთაჲსა" G, II შჯ. 28,65; „ექიებდე თავისა შენისა დგომასა მტერთაგან ყოველთა" O, ნაუმ 3,11; „დგომასა მას მათსა დგანედ" O, ეზეკ. 1,21; „დგომად ვერ შეუძლო" მრთ. A. ანტ. დ. 23v. იხ. აღდგომა/ადგომა, გადგომა, გამოდგომა, განდგომა, განდგომილება, განდგომობა, გარდადგომა, [გარდამოდგმა], გარდამოსადგომელი, გარე-მოდგომა, დამდგომი, ზე-აღდგომა, ზედა-აღდგომა, ზედა-დგომა, ზედა-მდგომ(ელ)ი, ზედა-მდგომელობა, ზედა-მიდგომა, ზედა-მოდგომა, ზედგომით, თანა-დგომა, თანა-მდგომი, თანა-მდგომარე, თანა-მიდგომა, ინაჴის-დგომა, მდგმო, მდგომი, მდგომარე, [მდგომელი], [მდგომელობა], მოდგომა(-ილი), მოდგომილება, ნადგური, ნავთ-სადგური, ნავის-სადგური, სადგური, უკუნდგომა, ღაღად-დგომა, შედგომა, შემოდგომა, წარდგომა, წარმოდგომა.

**[დგომა]** დაორსულება. იხ. მიდგომა, მიდგომილება.

**დგომა** «მეძეობა»: „დასაბამითგან დგომისაჲ მოგებაჲ კერპთაჲ (არს)" O,—„დასაბამი მეძავობისა—განზრახვა კერპთა" pb., სიბრძ. სოლ. 14,12.

**დგრომა** გაჩერება, დარჩენა: „შევიდა დგრომად მათ თანა" ლ. 24,29. იხ. დადგრომა, დაუდგრომელი, მდგური, მოდგური.

**[დება]** იხ. აღდება.

**დება** «ქუან/ქონება», ყოფნა, განდება, «დავრდომა», დადება, ცემა, გდება: „რაჲცა გიც" C,—„რაოდე იგაქუს" DE, მრ. 10,21; „სიდედრი სიმონისი იდვა სიცხითა" C,—„სიდედრი სიმონისი დავრდომილ იყო მჴურვალებითა" DE, მრ. 1,30; „რომელსა ზედა იდვა განრღუეული იგი" მრ. 2,4; „არარაჲ იდვა კიდობანსა მას შინა" III მფ. 8,9; „რომელ იდვა ცხედარსა ზედა" მთ. 9,2; „სდევით ბადე თქუენი ნადირობად" ლ. 5,4. იხ. აღდება გამოდება, განდება, გარდადება, გარე-მოდება, გარდამოდება, გარემოსადებელი, გულდება(-ული), გულსა დადება, გულს-დება, დადება, დანადები, დასადებელი, დასდებელი, ზღვის-დება, თავდადებული, თავს-მდებება/-მდებობა, თავს-მდებელი, თანანადები, [მდები], მდებარე, [მდებედ, მდებობა], მდებელი, მიდება, მიმოდადება, მიმოდება, მოდება, საზღვრის-დადება, შედება, შემოდება, შთადება, ძალ-დება, შჯულდება, შჯულის-დება ჴელთ-დება, ჭურელ-დება.

**დედა** მშობელი, დედაკაცი, მდედრი: „რამეთუ თხოვილ იყო დედაჲ მისი მარიამ იოსეფისა" მთ. 1,18; „ორნი დედანი იყვნეს ასულნი ერთისა დედისანი" O, ეზეკ. 23,2; „დედათა მათთა გარდაცვალეს ბუნებისა იგი წესი არა ბუნებად" ჰრომ. 1,26.

**დედა** დედანი: „დაიწერა... დედისაგან საბა-წმიდისა" H—1741, 297r; „რომელ დედასა ეწერა, მე იგი დამიწერია" იქვე. 281r. იხ. დედამთილი, დედითი, დედის-დედა, დედობრივი. დედული, მამა-დედა, [მდედება], მდედრი, მდედრებრივი, სადედო, უდედო.

**დედაბერ-ი** მოხუცი ქალი: „ვიდოდა დედასა თანა თჳსსა დედაბერსა" მ. ცხ. 124v; „ჰრქუა დედაბერსა მას მეკარესა" მ. ცხ. 380r. იხ. ბერი, დედაბერებრი.

**დედაბერებრ-ი** მოხუცი დედაკაცისებრი: „დედაბერებრთა ზღაპართაგან იჭმენ“ **I ტიმ. 4,7**; „ესე სიტყუაჲ გარე წარვიქადოთ ვითარცა სიზმარი და დედაბერებრნი ზღაპარნი“ **ბ. კეს.-ექუს. დღ. 51,7**. იხ. დედაბერი, დედალი.

**დედაზარდლ-ი** ობობა: „ჟამი წელთა ჩუენთაჲ დაუდგრომელ არს, ვითარცა ქსელი დედაზარდლისაჲ“ **ფს. 89,9**; „ქსელსა დედაზარდლისასა ქსოვენ“ **I, ეს. 59,5**. იხ. [ზარდლი].

**დედათა წეს-ი** მენსტრუაცია: „მოაკლდა სარა დედათა წესსა“ **O, დაბ. 18,11**.

**დედათ-დიაკონ-ი** დიაკონი ქალი: „ვითარცა ესმა დედათ-დიაკონსა მას მონასტრისასა“ **მ. ცხ. 162v**. იხ. დიაკონი.

**დედათ-მოყუარე** ქალის მოტრფიალე: „მეფე სოლომონ იყო დედათ-მოყუარე“ **III მფ. 11,1**; „გუასმიეს... ვითარმედ დედათ-მოყუარე იყო იგი“ **მ. ცხ. 126r**. იხ. მოყუარე.

**დედაკაც-ი** «დიაცი», «დედალი», ცოლი, ქალი: „შეაჩუენეს... მამაკაცითგან ვიდრე დედაკაცადმდე“ **M**, „შეჩუენებულ ყვეს იგი... მამაცითგან და ვიდრე დიაცადმდე“ **G, ისუ ნ. 6,21**; „მამაკაცად და დედაკაცად შექმნნა იგინი“ **DE**,—„მამალად და დედალად შექმნა იგინი“ **მრ. 10,6**; „დედაკაცო, არა ვიცი იგი“ **ლ. 22,57**. იხ. კაცი.

**დედაკაცება, დედაკაცობა** «დედათა», ქალობა: „არცა მამაკაცებაჲ, არცა დედაკაცებაჲ“ **ქ. ცხ. 82,7**; „განიშორა დედაკაცობისა ძალი“ **B**, — „განიშორა მან დედათა იგი უძლურებაჲ“ **A, სბსტ. 141,25**. იხ. კაცება/კაცობა.

**დედალ-ი** «დედაკაცი», «მდედრი», დედალი ფრინველი: „მამალად და დედალად შექმნნა იგინი“ **C**,—„მამაკაცად და დედაკაცად შექმნნა იგინი“ **DE, მრ. 10,6**; „მიერითგან დედალი იგი სხუასა მამალსა არღარა შეეყვის“ **ოქრ.-გურიტ. 225,12**; „მამალი, რომელი იქცევის დედალთა შორის განუშორვრებელად და განუსუენებელად“ **O, იგ. სოლ. 30,31**; „ცხენი (არს) მჴურვალე გულის-თქუმისათჳს დედლისა“ **ბ. კეს.-ექუს. დღ. 125,32**. იხ. დედა.

**დედალ-მამალ-ი** მდედრი და მამრი: „არიან ქვანი ველთანი დედალ-მამალნი“ **ფიზ. IV, 3-5**. იხ. მამალი.

**დედა-მამა** დედ-მამა: „აღდგენ შვილნი დედა-მამათა ზედა“ **მთ. 10,21**. იხ. მამა.

**დედამთილ-ი** ქმრის დედა: „განეშოროს დედამთილი ძის-ცოლისაგან“ **ლ. 12,53**. იხ. დედა.

**დედამთრვალ-ი** «კჳკნო», ბულბული, purpurio: „დედამთრვალი და ვარხჳ და მღრინავი“ **O**,—„ვარხჳ და კჳკნოჲ და ეროდიოჲ“ **G, ლევიტ. 11,18**. იხ. მთრვალი.

**დედამძუძე** ძიძა, გამდელი; «მგრკჳნველი»: „დამალა იგი და დედამძუძე თჳსი სენაკსა სასუენებელისასა“ **O, IV მფ. 11,2**; „დედამძუძითურთ წარიყვანეს და მიივლტოდეს უფლებასა მაგას შენსა“ **რიფს. 166,36**; „ვითარცა აღიქჳს დედამძუძემან მწოვარი ჩჩჳლი“ **pb.**,—„ვითარცა აღიქჳს მგრკჳნველმან მწოარი“ **G, რიცხ. 11,12**; „სცავნ მას, ვითარცა დედამძუძე, რომელი ანუკვებნ და შუებით ზრდინ და ზრუნვით პოხნ ყრმათა მათ, რომელნი ერწმუნნიან“ **მ. სწ. 301,27**. იხ. მძუძე.

**დედაქალაქ-ი** მთავარი ქალაქი: „გეწოდოს შენ... დედაქალაქი სარწმუნოჲ სიონი“ **O, ეს. 1,26**. იხ. ქალაქი.

**დედაციხე** მთავარი ციხე: „დედაციხე სამშჳლდე“ **ქ. ცხ. 25,2**. იხ. ციხე.

**დედაწულ-ი** ოჯახი: „ივლტოდა დედაწულით თჳსითურთ იონთა სოფლად“ **ნრს. 73,24**; „წარვიდე მე მის თანა დედაწულითურთ“ **ქ. ცხ. 65,1**. იხ. წული.

**დედაჭუავ-ი** «სირინოსი»: „დაემკჳდრნენ მუნ ასულნი დედაჭუავთანი“ **I**,—„დაემკჳდრნენ მას შინა ასულნი სირინოსთანი“ **pb., იერემ. 50,39**; „მაკურთხევდენ მე...დედაჭუავნი და ასულნი ველურთანი“ **I**,—„მაკურთხევდენ მე... სირინოსნი და ასულნი სირთანი“ **pb., ეს. 43,20**. იხ. ჭუავი.

**დედიდა** დეიდა: „წყეულ იყავნ დაწოლილი მამიდისა თანა გინა დედიდისა თანა“ **G, II შჯ. 27,24**. იხ. და.

**დედით-ი** და დედით (!): „წყეულ იყავნ დაწოლილი დისა თანა... დედითისა თჳსისა“ **G, II შჯ. 27,22**. იხ. დედა.

**დედის-დედა** ბებია: „რომელმან დაიმკჳდრა პირველად დედის-დედისა შენისა ლუდიას თანა“ **II ტიმ. 1,5**. იხ. დედა.

**დედის-დისწულ-ი** დეიდაშვილი: „მოიყვანა... დედის-დისწული და დაიჭირა იგი შვილად“ **ქ. ცხ. 38,16**. იხ. წული.

**დედის-ძმა** ბიძა: „მოკლეს დედის-ძმაჲ ვახტანგისი“ **ქ. ცხ. 165,4**. იხ. ძმა.

**დედობრივ-ი** დედისებური: „(დედასა) დედობრივი იგი ბუნებაჲ ელმოდა“ **H—2251, 330v**. იხ. დედა.

**დედოფალ-ი, დედუფალ-ი, დიოფალ-ი, დეოფალ-ი** ქალბატონი; წინამძღვარი, დიასახლისი: „შეურაცხ იქმნა დედოფალი იგი მის წინაშე“ **O, დაბ. 16,4**; „თუალნი მჴევლისანი ჴელთა მიმართ დედოფლისა თჳსისა“ **ფს. 122,2**; „დედოფალი სამხრისაჲ აღდგეს სარჩელსა მას კაცთა თანა“ **ლ. 11,31**; „სამეოცნი არიან დედუფალნი“ **O, ქებ 6,7**; „მოხუცებული რჩეულსა დედოფალსა“ **II ი. 1,1**; „ჰრქუა დედაკაცსა მას მეკარესა: მოაჴსენე ჩემთჳს დიოფალსა“ **მ. ცხ. 380r**; „იყო იგი დედოფალ მონასტერსა დედათასა“ **ლიმ. 59,10**. „დეოფალო, სხუაჲ არს ვენაჴი ეგე“ **Sin.—6,154r**. იხ. უფალი.

**დედულ-ი** დედისეული: „წარვიდეს და მივიდეს დაბასა მას დედულსა ჩუენსა“ **პოვნა სტეფ. 65,28**; „დაუტევა შჯული დედული“ **ქ. ცხ. 41,1**. იხ. დედა.

**დედუფალ-ი** იხ. დედოფალი.

**დევ-ი** ეშმაკი, «ვეშაპი», ბოროტი, «გუელი»: „არა თქუენდა საშინელ არს, არამედ ბუნებასა დევთასა“ **ოქრ.-მარხ. და იონ. 100,18**; „ყონ ტყებაჲ ვითარცა დევთაჲ“ **O**,—„ყოს ტყებაჲ ვითარცა ვეშაპთაჲ“ **pb., მიქ. 1,8**; „არცა დევთა გესლოვანთანი ერეოდეს კბილნი“ **O**,—„არცა გუელთა გესლიანთა კბილთა სძლეს“ **pb., სიბრძ. სოლ. 16,10**; „წყლულება გულის—დედაკაც დევი სახლსა შინა“ **O, ზირ. 25,31**; „დევნი იხარებდეს, ეშმაკნი როკვიდეს“ **Ath.—11,174v**. იხ. ვირდევი.

**დევნა** «წარქცევა», მიდევნა, მიყოლა, შედგომა, «მდევარ ყოფნა», «დევნის-ყოფა»: „სდევნიდენ თქუენგანნი ხუთნი ასთა“ G,—„წარიქციოს ხუთმან თქუენგანმან ასი“ pb., **ლევიტ. 26,8**; „სდევნიდეს მათ სიდონადმდე“ M,—„სდევდეს ვიდრე სიდონადმდე“ G, **ისუ ნ. 11,8**; „მე ვსდევნი“ M,—„მე ვარ მდევარ“ G, **მსჯ. 8,5**; „სდევნეთ უკუანა მათსა“ G, — «დევნა უყავთ უკუანა მათსა“ M, **ისუ ნ. 2,5**; „სდევდა ქართა“ O, **ზირ. 31,2**; „სდევდეს ტრფიალთა“ O, **ოვსე 2,7**; „ვითარცა მეოტთა სდევდეს“ O, **სიბრძ. სოლ. 19,3**; „რომელნი სდევნით სამართალსა“ O, **ეს. 51,1**; „იდევნებიან ეშმაკისა მისგან უდაბნოთა“ **ლ. 8,29**; „ვითარცა მჴედარნი, ეგრე სდევნიდენ“ **იოვ. 2,5**; „იდევნე შენ და ნუ სდევნი სხუათა“ A—**92, 167v**.

**დევნა** დევნულება: „იყო დევნაჲ დიდი ქრისტიანეთა ზედა“ B,—„იყო დევნულებაჲ დიდი ქრისტიანეთაჲ“ **სბსტ. 123,21**; „აღადგინეს დევნაჲ პავლეს... ზედა“ **საქ. მოც. 13,50**. იხ. გამოდევნა, განდევნა, დევნის-ყოფა, დევნული, დევნულება, მდევარი, მდევარ-ყოფნა, მდევნელი, მერცხლის-მდევარი, მიდევნება, წარდევნა, წარმდევნელი.

**დევნის-ყოფა** «დევნა»: „დევნა უყავთ უკუანა მათსა“ M,—„სდევნეთ უკუანა მათსა“ G, **ისუ ნ. 2,5**; „დევნა უყო შემდგომად მათსა“ O, **დაბ. 14,14**; „დევნა უყონ მათ“ O, **სიბრძ. სოლ. 19,2**. იხ. ყოფა.

**დევნულ-ი** დევნილი, გაქცეული: „ჰყვენ შენ იგინი დევნულ“ **ფს. 20,13**; „თემანით დევნულნი მახჳლითა დაეცნენ“ O, **ეზეკ. 25,13**.

**დევნულება** «დევნა»: „იყო დევნულებაჲ დიდი ქრისტიანეთაჲ“ A,—„იყო „დევნაჲ დიდი ქრისტიანეთა ზედა“ B, **სბსტ. 123,21**; „სადა არს დევნულებაჲ, რაჲთამცა ვიწამე“ **მ. ცხ. 12,10**; „რაჟამს უკუე არნ... დევნულებაჲ“ **მთ. 13,21**. იხ. დევნა.

**დევტელარ-ი, დევტალარ-ი** გამგებელი, მეთაურის მოადგილე (მეფისა ან პატრიარქისა): „ჰრქუა მას დევტელარმან (var. დევტალარმან“) **ლიმ. 23,27**.

**დეზ-ი**: „ფიცხელ არს შენდა წიხნაჲ დეზსა“ **საქ. მოც. 9,4**; „ვითარცა... ტანჯვაჲ ცხენსა და დეზი ვირსა“ O, **იგ. სოლ. 26,3**; „სიტყუანი ბრძენთანი ვითარცა დეზი ჴარსა“ O, **ეკლ. 12,11**.

**დეკანოზ-ი** ათისთავი, მღვდლის ხარისხის მქონე ბერი, მამასახლისის თანამდგომი მონასტერში: „დეკანოზი ოდეს აწუევნ ანუ მნათჱ (ეფთჳმეს) გინა წიგნის-კითხვასა, გინა წარდგომასა... გულრდით მივიდის და... უთხრის, რომელ მას ოდენ ესმინ“ **ი.-ე. 34,12**.

**დელფინ-ი** delphin, ზღვის ღორი: „მოიწია დელფინი (ზღუასა)“ **მრთ. E, 298r**.

**დენა** დინება, სვლა, «გარდამოდინება»: „დიოდეს ვითარცა წყალი უჭმარი“ O, **სიბრძ. სოლ. 16,29**; „დიოდიან წყალნი“ I, **ეს. 48,21**; „რომელსა სდიოდის თესლი ჴორცთაგან“ G, **ლევიტ. 15,3**; „წამთა თქუენთა სდიოდედ წყალი“ pb.,—„წამნი თქუენნი გარდამოდინებედ წყალსა“ O, **9,18**. იხ. გამოდენა, გარდამოდენა, დამოდენა, დამომდინარე, მოდენა.

**დეოფალ-ი** იხ. დედოფალი.

**დია**: „დია ავსა ჟამსა დაშლილობისასა დავწერე“ Q—**1062**, **ანდ**.

**დიად** ფრიად, ძლიერ, ბევრი: „ბზე და საჭმელი დიად არს ჩუენსა“ O, **დაბ. 24 25**; „დიად ილჴძებს“ **მ. ცხ. 17v**; „ჭამს დიად და ჯერეთცა შიის“ **მ. ცხ. 268r**.

**დიად-ი** ბევრი: „აღმოიღო დიადი და მისცა მას“ **მ. ცხ. 322v**. იხ. დიად.

**დიაკეულ-ი, დიეკეულ-ი** დეკეული, საფურე ხბო: „მომგუარე მე დიაკეული სამ წლისაჲ“ O, **დაბ. 15,9**; „შეაბენით (ურემსა) ორნი დიაკეულნი პირმშონი და უმწყნი“ O, **I მფ. 6,7**; „განზარდოს კაცმან დიაკეული ზროხათაჲ“ I, **ეს. 7,21**; „მოიყვანო შენ ჩემდა დიაკეული ერთი სმნიერი“ **ოქრ.-გურიტ. 226,25**; „შეჰრისხენ... კრებული ზუარაკთა და დიეკეულთა შორის ერისათა“ **ფს. 67,31**.

**დიაკონ-ი**: „ვექან (აკურთხა) დიაკონად“ **თომა მოც. 20,12**; „დიაკონად შეიქმნა“ **მ. ცხ. 34v**. იხ. დედათ-დიაკონი, დიაკონობა, კერძოდიაკონი, მთავარდიაკონი, სადიაკონე.

**დიაკონობა**: „წარვედ და დიაკონობდი... უკუეთუ არა გნებავს **დიაკონობის**... არა თავს-იდვა ყოფად არცა ესე“ **მ. ცხ. 343r**. იხ. დიაკონი.

**დიასპან-ი** «მალედ-მსრბოლი», მოციქული: „იწრაფა და მიმოგანსცა დიასპანებითა, რომელ დაეწერა წიგნები იგი“ O,—„წარუძღუანეს წიგნები იგი ჴელითა მალედ-მსრბოლთაგან“ M, **ესთ. 3,13**. იხ. სადიასპანო.

**დიაც-ი** «დედაკაცი»: „შეჩუენებულ ყვეს იგი... მამაცითგან და ვიდრე დიაცადმდე“ G,—„შეაჩუენეს... მამაკაცითგან და ვიდრე დედაკაცადმდე“ M, **ისუ ნ. 6,21**.

**დიდ-ი** «დიდ-დიდი», «ძლიერი», არამცირედი, «მრავალი»: „აღუტევნის რტონი დიდნი“ C,—„მოიხუნის რტონი დიდ-დიდნი“ DE, **მრ. 4,32**; „ზღუაჲ იგი ქარისაგან დიდისა აღიძრვოდა“ DE, — „ზღუაჲ იგი ძლიერთა ქართაგან აღირღოდა“ C, **ი. 6,18**; „განიხარეს სიხარულითა დიდითა ფრიად“ **მთ. 2,10**; „კნინით მათითგან მი-დიდად-მდე ყოველნი მიჰრეონებდეს (მიხრიონებდეს I) ანგაჰრებასა“ O, **იერემ. 8,10**; „გინა თუ მცირედ, გინა თუ დიდ ჭამოს“ O, **ეკლ. 5,11**; „ზამთარი იგი დიდი იყო“ **საქ. მოც. 27,20**; „მჴევალი ღმრთისაჲ დიდსა ლოცვასა შესწირვიდა ღმრთისა მიმართ“ **ფლკტ. 140,20**; „დიდითა ჴმითა აკურთხევდეს“ O, **I ეზრა 5,61**; „აქუნდა შიშითა ნელსაცხებელი დიდის-სასყიდლისაჲ“ C,—„აქუნდა ალაბასტრი ნელსაცხებელისაჲ მრავლისა სასყიდლისაჲ“ **მთ. 26,7**. იხ. დიდად, დიდადი, დიდ-დიდი, დიდროანი, კეთილ-დიდი, სადიდებელი, სახელ-დიდი, სიდიდე.

**დიდად** «ფრიად», ძლიერ: „განიხარა დიდად“ C,—„განიხარა ფრიად“ DE. **ლ. 23,8**; „შეურვებულ იყო დიდად“ **ფლკტ. 135,29**; „რომელსა მიეცა დიდად, დიდადცა იძიოს მისგან“ **ლ. 12,48**; „დიდად იყო ფრიად სიმრავლითა“ **III მფ. 7,47**; „დიდად უმჯობჱს არს შეტყუებაჲ, ვიდრელა არა გულის-წყრომასა“ O, **ზირ. 20,1**. იხ. დიდი, უდიდესი.

**დიდად-ი** მრავალი, ძლიერი, არა მცირედი: „დადვეს დიდადი“ C, **მრ. 12,41**; „ვაწჳმო... სეტყუაჲ დიდადი ფრიად“ **გამოსლ. 9,18**; „უკუეთუ შეაიწრო და დააყენნე მის-

გან საშუებელნი და განსასუენებელნი დიდადნი, დაგჯერდების იგი მცირედსა“ **მ. სწ. 805,11.** იხ. დიდად.

**დიდად-მოწყალე** «მრავალ-მოწყალე»: „უფალი... დიდად-მოწყალე (მრავალ-მოწყალე G) და ჭეშმარიტ“ M, **რიცხ. 14,18.** იხ. მოწყალე.

**დიდგულ-ი** დიდი: „განქკრდეს ყოველნივე და განცჳბრდეს დიდგულსა მას ზედა სასწაულსა“ **მ. ცხ. 179v.** იხ. გული.

**დიდგულება** სიდიდე: „ვერ დათმო თავს-დებად ეშმაკმან დიდგულებასა მას სულისა მისისასა“ **მ. ცხ. 176v.** იხ. დიდგული.

**დიდ-დიდ-ი** «დიდი», «მდიდარი», ძლიერ დიდი, დიდებული, «დიდძალი»: „მოიხუნის რტონი დიდ-დიდნი“ DE, — „აღუტევნის რტონი დიდნი“ C, **მრ. 4,32**; „დიდ-დიდნი მათნი ჴელმწიფებედ მათ ზედა“ DE,— „მდიდარნი ჴელმწიფებდენ მათ ზედა“ C, **მრ. 10.42**; „ჩემ გამო დიდ-დიდნი განდიდნებიან“ O, **იგ. სოლ. 8,16**; „დიდ-დიდნი იგი მის თანა ძრწოდეს“ O, **დან. 4,9**; „უბრძანა მოწოდებაჲ... დიდ-დიდთაჲ“ **ფლქტ. 135,16**; „მრავალთა მთავართა მათ და დიდ-დიდთა ჰრწმენა სიტყუათა მისთაჲ“ **თომა მოც. 17,8**; „მთავარნი იგი და დიდ-დიდები მოხუცებულთა მათ“ **რიფს. 169,39**; „ყო ჩემ თანა დიდძალი ძლიერმან“ DE,—„ყო ჩემდამო დიდ-დიდნი ძლიერმან“ C, **ლ. 1,49.** იხ. დიდი.

**დიდება** «პატივისცემა», განდიდება, ქება; აღმატება: „ბაგითა ხოლო მადიდებს მე“ C,—„ბაგითა მათითა პატივ-მცემს მე“ DE, **მრ. 7,6**; „ადიდებდეს ღმერთსა“ **მთ. 9,8**: „რაჲთა იდიდნენ“ **მთ. 6,2**; „მეცა გადიდო შენ“ **ანდ.-ანატ. 217,25**: „ადიდებს სული ჩემი უფალსა“ **ლ. 1,46.** „თქუენ **დიდებულ**, ხოლო ჩუენ გინებულ“ **I კორ. 4,10**; „დიდებულ იყო შენგან“ **ფლქტ. 143,6**; „დიდებულ იყოს სახელი მისი“ Ꮯ,—„პატიოსან იყოს სახელი მისი“ **ფს. 71,14**; „რომელნი სამოსლითა დიდებულითა და საშუებელითა არიან“ **ლ. 7,25.**

**დიდება** «კურთხევა», ქება, ოსანა: „დიდებაჲ ძესა დავითისსა“ C,—„კურთხევაჲ ძესა დავითისსა“ **მთ. 21, 15**; „დიდებაჲ ჩემი მიწასა დაამკჳდროს“ **ფს. 7,6**; „სიმდიდრე და დიდებაჲ ჩემი არს“ O, **იგ. სოლ. 8,18**; „დიდებასა და ქებასა მისცემდეს ღმერთსა“ **რიფს. 163,12.**

**დიდებისა** «პატიოსანი»: „განიძარცუა სამოსელი იგი პატიოსანი მისგა.“ O,—„...დიდებისა მისისა თჳსგან“ M, **ესთ. 13,2.**

**დიდებად-ი** სადიდებელი: „არღა დიდებულ არს დიდებადი იგი ჯერითა“ **II კორ. 3,10.** იხ. გა(ნ)დიდება, დიდებული, დიდებულად, დიდებულება, დიდებულთაგანი, მადიდებელი, მართლ-მადიდებელი, უდიდებელ-ყოფა.

**დიდების-მეტყუელება** ქება: „ანგელოზნი... დიდების-მეტყუელებენ ღმერთსა“ **მ. ცხ. 18v.** „გამოიხუნეს უკუე ჴორცნი მისნი **დიდების-მეტყუელებითა**“ **მ. ცხ. 307v.** იხ. მეტყუელება.

**დიდების-მოყუარება**: „დიდების-მოყუარებისათჳს კაცობრივსა ზედა სიბრძნესა“ **თავნი იაკ. ეპ. (5).** იხ. მოყუარება.

**დიდებულ-ი** «პატიოსანი», პატივცემული: „დიდებულთა იუდაჲსთა... განამრავლნეს შეურაცხებანი“ M, **II ნშტ. 36,14**; „ყოველთა ზედა დიდებულთა მისთა განიგდონ წილი“ O, **ნაუმ 3,10**; „დიდებულ (პატიოსან Ꮭ) იყოს სახელი მისი მათ წინაშე“ **ფს. 71,14**; „ყოველნი დიდებულნი მათნი შეიკრნენ ჴელთ-ბორკილითა“ **იქვე.** იხ. დიდება, უდიდებულესი.

**დიდებულად** ჩინებულად: „შეამკო ტაძარი იგი ქვითა პატიოსნითა დიდებულად“ M, **II ნშტ. 3,6.** იხ. დიდებული.

**დიდებულება** სიდიადე, პატივისცემა: „უხაროდა ყოველთა მათ ზედა დიდებულებათა“ **ლ. 13,17**; „იტყჳან წიგნნი... დიდებულებისათჳს მისისა“ **იპ. რომ.-კურთხ. მოს. 182,18**; „დიდებულებითა მით უფლისაჲთა სავსე არიან საქმენი მოხარკებისა მისისანი“ O, **ზირ. 42,16.** იხ. დიდებული.

**დიდებულთაგან-ი** მთავარი: „ყო იგი ვითარცა ერთი დიდებულთაგანი“ **გამოჩ. ჯუართ. 240,21**; „ევედრა დიდებულთაგანთა ვიეთმე“ **მ. ცხ. 66v.** იხ. დიდებული.

**დიდის-სასყიდლისა** «მრავლისა სასყიდლისა», ძვირფასი: „აქუნდა შიშითა ხელსაცხებელი დიდის-სასყიდლისაჲ“ C,—„აქუნდა ალაბასტრი ნელსაცხებელისაჲ მრავლისა სასყიდლისაჲ“ DE, **მთ. 26,7.** იხ. სასყიდელი.

**დიდრაქმა, დიდრაგმა** ორი დრაქმა: „სხუაჲ ყოველი ვეცხლი ორმეოცი დიდრაქმაჲ“ M, **ნეემ. 5,15**; „რომელნი-იგი დიდრაგმასა მოჰჴდიდეს“ C, **მთ. 17,24**; „იყო ფასი მისი ერგასისი დიდრაქმაჲ“ G, **ლევიტ. 27,3.**

**დიდროან-ი** უდიდესი: „ეჩუენნეს მას ორნი ნავნი დიდროანნი მდინარესა შინა“ **მ. ცხ. 71r**; „განვჰჴსნი კონასა და შეკრულსა მხლისასა და ვჰყოფ მას უმცრო,—დიდროანსა ვიყიდი და უწილოებსა განვჰყიდი“ **მ. ცხ. 327r.** იხ. დიდი.

**დიდროვა** ღვარი, წყალდიდობა, წყლის მოდიდება: „წარგზავნა იგი ვისთანამე წიაღ მდინარისა, დიდროოდა რაჲ მდინარე იგი დიდი“ **მ. ცხ. 329r.** „**დიდროვაჲ** რაჲ იყო“ **ლ. 6,48.**

**დიდფას-ი** ძვირფასი, დიდი ღირებულებისა: „ნუ მოიგებ დიდფასისა კრეტსაბმელსა სალოცავსა შინა შენსა“ **მ. ცხ. 173r**; „ცხედრები მედგა ყოლად ოქროჲსაჲ, რომელსა ზედა ეგო დიდფასისა საგებლები“ **მ. ცხ. 260r.** იხ. ფასი.

**დიდძალ-ი** «დიდ-დიდი», «მრავალი», «ფრიადი», ბევრი: „ყო ჩემ თანა დიდძალი ძლიერმან“ DE,—„ყო ჩემდამო დიდ-დიდნი ძლიერმან“ C, **ლ. 1,49**; „შეკრბა ერი დიდძალი“ DE,—„შეკრბა ერი მრავალი“ C, **მრ. 5,21**; „შეკრიბეს ღჳნოჲ და ხილი დიდძალი ფრიად“ I, **იერემ. 40,12**; „ვეცხლი დიდძალი მისცეს ერისაგანთა მათ“ **მთ. 28,12**; „ნარდისა სარწმუნოჲსაჲ ფრიადის-სასყიდლისაჲ“ DE,—„ნარდიონი პატიოსანი დიდძალის-სასყიდლისაჲ“ C, **მრ. 14,3**; „შესაძლებელ იყო განსყიდად ესე დიდძალისა სასყიდლისა“ **მთ. 26,9.** იხ. ძალი.

**დიდძალად** ძლიერად, სასტიკად: „ტყავი ჩემი დაბნელებულ არს დიდძალად“ O, **იობ 30,30.** იხ. დიდძალი.

**დიდძალის-სასყიდლისა** «ფრიადისა სასყიდლისაჲ», ძვირფასი: „ნარდიონი პატიოსანი დიდძალის-სასყიდლისაჲ“ C,—„ნარდისა სარწმუნოჲსაჲ ფრიადისა სასყიდლისაჲ“ DE, **მრ. 14,3**. იხ. სასყიდელი.

**დიეკეულ-ი** იხ. დიაკეული.

**დივან-ი** სამდივანმწიგნობრო: „ვითარცა მჴედარი, რომელმან დაიწერის თავი თჳსი დივანსა შინა მეფისასა“ **მ. სწ. 120,8**; „ოცდაშჳდი წელი განსრულდა მაგისი, ვინაჲთგან დაიპყრა მაგან დივანთა განგებაჲ“ Sin.—**11,39**v.

**დივცააზნ-ი** გმირი, ღმერთთა ჩამომავალი: „დივცააზნთა მამათა თქუენთა მსახურებაჲ აღელო“ **ატმ. 96,1**.

**დიკა** პურეულია: „უფროჲსი სათესავი მთასა შინა იქმნებოდა თოჳითა: საწუნე და დიკაჲ და სელი“ **ი.-ე. 42,8**.

**დილა, დილე** ხვალე, მეორე დღე; განთიადი; ცისკარი: „შეეწიოს ღმერთი დილითგან დილემდე (დილითი-დილად Ꮑ)“ **Ꮯ. ფს. 45,6**; „გამოჰზრდიან ნათლითა დილაჲთგან ვიდრე მწუხრადმდე“ **ბ. კეს.-ექუს. დღ. 58,8**. იხ. დილეულ.

**დილეგ-ი, დილაგ-ი** ციხე, საპყრობილე: „ესრეთ შეურაცხიეს ყოფაჲ ჴორცთა შინა, ვითარცა იწროსა დილეგსა“ **ბალ. 164,8**; „სავსე იყუნეს საპყრობილენი და დილაგნი ერითა ქრისტიანეთაჲთა“ Sin.—**11,95**r.

**დილეულ** დილით, დილას: „დილეულ და სამხრის მიუთხრობდე“ **ფს. 54, 18**: „მწუხრი, დილეულ და სამხრად ილოცვიდა“ **მ. ცხ. 303**r; „გამოძიებითა გულის-სიტყუათაჲთა დილეულ და სამხრად და მწუხრი“ **მ. სწ. 314,37**. იხ. დილა/დილე.

**დილეულ-ი** დილისა: „ვითარ გამოგიჩნდა თქუენ ტაბლაჲ იგი სიტყუათა დილეულისათაჲ“ **ბ. კეს.-ექუს. დღ. 122,29**. იხ. დილეულ.

**დილეულად** განთიადს: „მწუხრი და დილეულად კეთილად გულისხმა-ყო“ Sin.—**97,31**v. იხ. დილეული.

**დილით-ი** «განთიად»: „ვითარ თანა წარჰვიდოდეს დილითი“ C,—„ვითარცა თანა-წარჰვიდოდეს განთიად“ DE, **მრ. 11,20**; „არა დაწნიხეს იგი დილითი, არცა მწუხრი“ I, **იერემ. 48,33**; „აღდგეს დილითი“ H—**341,769**.

**დინება** დენა: „ღრუბელნი ადინებენ ცუარსა“ pb., **იგ. სოლ. 3,20**. „ვინ განუმზადა წჳმისა სასტიკისა დინებაჲ?“ O, **იობ 38,25**; „მამაკაცსა, რომელსა შეჰხუდეს დინებაჲ ჴორცთაგან მისთა“ G, **ლევიტ. 15,2**; „დინებაჲ წყალთაჲ“ **სიბრძ. სოლ. 17,17**; „თუ სდიოდის დინებაჲ სისხლისაჲ“ G, **ლევიტ. 15,25**; „ძილსა შინა... შეემთხუევის კაცსა დინებაჲ“ **მ. ცხ. 276**v; „რომელი იყო სისხლისა დინებასა ზედა“ C, **მთ. 9,20**. იხ. აღმოდინება, აღმომდინარე, გამოდინება, გამომადინებელი, განსადინელი, გარდამოდინება(-ული), გარდამოსადინელი, დადინება, დამოდინება, დამომადინებელი, თანა-წარსადინელი, კეთილად-აღმომდინარე, მადინებელი, მდინარე, მდინარება, მოდინარე, მოდინება, ნადინები, სადინელი, შედინება; შდრ. დენა.

**დიოფალ-ი** იხ. დედოფალი.

**დიპტჳქონ-ი**: „დაწერა მან დიპტჳქონსა და მიუძღუანა იოანეს“ Sin.—**6,154**r.

**დირე** იხ. დჳრე.

**დის-წულ-ი** დისშვილი: „ესმა დის-წულსა პავლჱსსა სიტყუაჲ ესე“ **საქ. მოც. 23,16**; „შეიპყრა დის-წული მისი და შეაგდო საპყრობილესა“ **მ. ცხ. 215**r. იხ. წული.

**[დნობა]** იხ. გამოდნობა (-ილი), განდნობა, დადნობა, დამადნობელი, დამდნარი, დაუდნობელობა, მოდნობა.

**დოლაბ-ი** მდინარიდან წყლის ამომღები ბორბალი: „ჴმისაგან დოლაბისა მეჯურღმულესა არა ესმა რეკაჲ (ლოცვისაჲ)“ **ლიმ. 91,22**.

**დორა** ღვინის საწყაო: „წარიღე შენ თანა დორაჲ ერთი ღჳნოჲ და მიართუ“ **მ. ცხ. 224**v.

**დორაკ-ი** სითხის საწყაო, «მოდრაკი»: „აღსუარული ზეთითა მეოთხედითა დორაკისაჲთა“ G, **რიცხ. 15,4**; „მეექუსჱ ნაწილი დორაკისაჲ ჟამითგან ჟამადმდე სუემდი მას“ O,—„მეექუსედი მოდრაკისაჲ ჟამითგან ვიდრე ჟამამდე სუა“ pb., **ეზეკ. 4,11**.

**დოქს-ი** იხ. დუქსი.

**დრამა** ფული: „წარაგებნ დღესა შინა ასსა დრამასა... ხოლო ასისა მისგან დრამისა იყიდონ იგი თჳსა საზრდელად ათორმეტისა დრამისასა“ **მ. ცხ. 208**r; „ამას ოთხთავსა ზედა არს... ოცისა დრამისა ოქროჲ“ **წყაროსთ. ოთხთ., ანდ.**

**დრაუფ-ი** იხ. დროშა.

**დრაქმე, დრაქმა, დრახმა**: „რომელსა აქუნდეს დრაქმჱ ათი“ **ლ. 15,8**; „დრაქმე ერთი თავად-თავად ნაზოგალი სიკლისაჲ“ **გამოსლ. 38,25**; „ეძიებდა დრაქმასა“ **გრ. ანძ.-შობ. 299,22**; „ეძიებდა დრახმასა“ Ath.—**11,17**r.

**დრაჰკან-ი, დარაჰკან-ი** ოქროს ფული: „რომელსა თანაედვა მისი ასი დრაჰკანი“ **მთ. 18,28**; „ვიყიდოთ ორასის დრაჰკნის პური“ **მრ. 6,37**; „მიჰყიდეს იოსებ ისმაიტელთა მათ ოც დრაჰკნის“ O, **დაბ. 37,28**; „რაჲსა არა ნელსაცხებელი ეგე განიყიდა სამასის დრაჰკნის“ **ი. 12,5**; „მოგცე მონაგებთა ჩემთაგან ასი დარაჰკანი“ H—**341, 20**; „აღუთქუმიდა მათდა მიცემად შანთისა დრაჰკნისასა სამ ათასსა“ H—**341,756**. იხ. დრაჰკნეული.

**დრაჰკნეულ-ი** დრაჰკანი: „მონაგები ჩემი უფროჲს არს... ბერისა დრაჰკნეულისა“ H—**341,736**. იხ. დრაჰკანი.

**დრეკა** მიხრა, მიქცევა: „ყოველთა გონებაჲ დრიკის და გარდააქციის სიხარულად“ O, **I ეზრა 3,20**. „კირ დრეკილ“ **თეკლა 92,15**. იხ. განდრეკა, განდრეკილება, განმდრეკელი, გარდადრეკა, დადრეკა, თავდადრეკილი, თავმოდრეკილი, მიდრეკა, მიდრეკილობა, მიუდრეკელი, მოდრეკილობა, მუჴლთ-მოდრეკა, მუჴლშედრეკილი, ქედდადრეკილი, შედრეკა.

**დრესა** წასმა: „ადრისეთ იგი (ძმარი) ფლასითა ძლიერად“ Sin.—**11,174**r.

**დრესა** ხახუნი: „შეშაჲ ერთმანეთისა დრესითა გამოიღებს ცეცხლსა“ **ბ. კეს.-ექუს. 48,23**.

**დრისტ-ი**: „დაიტყუენა მონასტერი და რაჲცა დრისტი ტურფაჲ იყო მამათა ჩუენთა მოგებული, ყოველი იავარ იქმნა“ **ი.-ე. 50,18**.

**დრკუ** «ქცეული», გახრილი, ღვლარჭნილი, მრუდე: „უკუეთუ ამისა შემდგომად ხჳდოდით-ღა დ რ კ უ დ“ pb.,— „უკუეთუ ამათსა შემდგომად ხჳდოდით ქ ც ე უ ლ ა დ“ G, **ლევიტ.** **26,21**; „ვლენან დ რ კ უ დ“ I, **იერემ.** **6,28.**

**დრკუდ** «გარდაქცეულად»: „ვიდოდეს წინაშე ჩემსა დ რ კ უ დ (გ ა რ დ ა ქ ც ე უ ლ ა დ G)“ M, **ლევიტ.** **26,40.**

**დრო** ჟამი, ვადა: „დ რ ო ჲ მიეცა სიღედრსა მას მისსა“ **თეკლა 98,19**; „დაყოვნა დ რ ო ს ა მას, რომელ უბრძანა მას დავით“ O, **II მფ.** **20,5**; „მიგეც ესოდენი დ რ ო ჲ“ Sin.—**11,13**v; „მიგცემ შენ დ რ ო ს ა სამ დღე“ Sin.—**11,101**v. იხ. მიდროება.

**დროჲს-ყოფა** დაგვიანება: „დ რ ო-უ ყ ო ფელიქს“ **საქ.** **მოც.** **24,22**; „ნუ დ რ ო უ ყ ო ფ მისაცემელსა ნაკლულევანისათჳს“ O, **ზირ.** **4,3.** იხ. ყოფა.

**დროჲს-ცემა** ვადის მიცემა, პატივება: „დ რ ო მ ე ც კჳრიაკედმდე“ **მ.** **ცხ.** **273**v. იხ. ცემა.

**დროება** ლოდება, დაგვიანება: „ნუ ს დ რ ო ე ბ“ O, **ზირ.** **18,22**; „ნუღარა ს დ რ ო ე ბ თ, ნუღარა ჰყოვნით“ **ეპ.** **კჳპრ.-დაფლვ.** **99**r; „დ რ ო ე ბ ე დ გულის-სიტყუათა, რომელნი არა პატივის-ცემენ კრებულსა“ M, **იგ.** **სოლ.** **15,22**; „ეპისკოპოსი ს დ რ ო ე ბ დ ა შერისხვასა მას მისსა“ **მ.** **ცხ.** **367**r.

**დროება** ვადა: „ჟამი დ რ ო ე ბ ი ს ა ჲ მოგცეს“ H—**2251, 60**r; „დ რ ო ე ბ ა ვყო... ორ ჟამ ოდენ“ Ath.—**11,183**r.

**დრომონ-ი**: „წარავლინა დ რ ო მ ო ნ ი ხუთი, რაჲთა ეწინენ ნავსა“ H—**341, 530.**

**დრონ-ი** ნაჭერი, აჭრილი, «დრონეული»: „სცემდა... დ რ ო ნ ს ა ერთსა ჴორცსა და მანდარსა ერთსა ტაბაკისაგან“ O, **II მფ.** **6,19**; „შთაავგდ მას... დ რ ო ნ ი კეთილი“ O,— „შთაავგდენ მას... დ რ ო ნ ე უ ლ ი კარგი მისდამი“ G, **ეზეკ.** **24,4.** იხ. დრონეული.

**დრონეულ-ი** «ორგან-კუეთილება», ასოეულად აჭრილი ხორცი: „დაავგონ... დ რ ო ნ ე უ ლ ი იგი“ O,— „დასხჳენ... ო რ გ ა ნ-კ უ ე თ ი ლ ე ბ ა ნ ი იგი“ G, **ლევიტ.** **1,8**; „შთაავგდ მას (სიავსა) დ რ ო ნ ე უ ლ ი“ O, **ეზეკ.** **24,4.** იხ. დრონი.

**დროშა, დრაუჟ-ი** ალამი: „რომელთა-იგი ეპყრნეს დ რ ო შ ა ნ ი“ **ანან.** **ებრ.** **195,1**; „მენ ეპყრნეს დ რ ა უ ჟ ნ ი იგი პილატესნი“ **იქვე**, **194,4**; „ექუს-ექუსთა ჰყრობად სცეს დ რ ა უ ჟ ნ ი იგი“ **იქვე**, **194,39**; „გამოჩნდეს ჯუარი პატიოსანი წინაშე მისსა, ვითარცა დ რ ო შ ა ჲ წინაშე მეფისა“ **მ.** **სწ.** **125,1.**

**დრტჳნვა, ტრტჳნვა** უკმაყოფილება, პროტესტი: „დ რ ტ ჳ ნ ვ ი დ ე ს (ტ რ ტ ჳ ნ ვ ი დ ე ს C) ფარისეველნი“ DE, **ლ.** **5,30**; „დ რ ტ ჳ ნ ვ ი დ ა მუნ ერი იგი მოსესთჳს“ O, **გამოსლ.** **17,3**; „რაჲსა ს დ რ ტ ჳ ნ ა ვ თ ურთიერთას“ **ი.** **6,43.** „ესმა ფარისეველთა მათ **დრტჳნვაჲ** ერისაჲ მის მისთჳს“ **ი.** **7,32**; „დ რ ტ ჳ ნ ვ ა ჲ იყო შორის ერსა მას მისთჳს“ **ი.** **7,12**; „ეკრძალე ით უკუე დ რ ტ ჳ ნ ვ ა ს ა ურგებსა“ O, **სიბრძ.** **სოლ.** **1,11.** იხ. მდრტჳნავი, მდრტჳნველი, უდრტჳნავად, უდრტჳნველად.

**დრტყილ-ი** ძუძუს თავი, ცური: „უკუეთუ გამოჰზიდვიდეთ დ რ ტ ყ ი ლ ს ა, გამოჴდეს სისხლი“ O, **იგ.** **სოლ.** **30,33.**

**დუკ-ი** იხ. დუქსი.

**დუმება** დადუმება, გაჩუმება: „ლევიტელნი იგი დ ა დ უ მ ე ბ დ ე ს ერსა მას“ O, **ნეემ.** **8,11.** იხ. დუმილი.

**დუმილ-ი** «ყრუობა», «პირის-დაკრვა», გაჩუმება: „დ უ მ ე ნ და დაიდევ ჴელი პირსა შენსა“ M,— „ყ რ უ ო ბ დ, დ ა ი დ ე ვ ჴელი შენი პირსა შენსა“ G, **მსჯ.** **18,19**; „იგი დ უ მ ნ ა“ DE,— „მან პ ი რ ი დ ა ი კ რ ა“ **მთ.** **22,12**; „რად ს დ უ მ ი თ და ჰსხედთ“ O, **II მფ.** **19,10**; „ჩუენ ვ დ უ მ ი თ“ O, **IV მფ.** **7,9**; „დ უ მ ი ს და არარას მიუგებს“ H—**341,595.**

**დუმილ-ი** სიჩუმე: „იყო ყოვლითურთ დ უ მ ი ლ ი“ **იპ.** **რომ.-კურთხ.** **ისაკ. და იაკ.** **38,6.** იხ. დადუმება, დუმება; მდუმარი/მდუმარე.

**[დუჟ-ი]** იხ. გამოდუჟიანი.

**დურდურება** ბუტბუტი, ბურტყუნი: „პირი შენი ცუდად დ უ რ დ უ რ ე ბ ნ“ **მ.** **სწ.** **28,20.**

**დუქან-ი** სავაჭრო: „დასხდეს ერთკერძო დ უ ქ ა ნ ს ა“ **ლიმ.** **13,16.**

**დუქს-ი, დოქს-ი, დუკ-ი**: „მოელოდა დ უ ქ ს ს ა“ B,— „მოელოდა იგი დ უ ქ ს ი ს ა მის მოსლვასა“ A, **სბსტ.** **128,21**; „უბრძანა დ უ კ მ ა ნ, რაჲთა დაჴშჳენ ყოველნი სავაჭრონი“ **მ.** **ცხ.** **209**r; „მო-ვინმე-ვიდა... ძმაჲ ვენევენტოს დ უ კ ი ს ა ჲ“ **ი.-ე.** **31,1.**

**დუღილ-ი**: „მუცელი ჩემი დ უ ღ ს და არა დადუმნეს“ O, **იობ 30,27**; „ეშმაკი გამხიარულებული დ უ ღ დ ა“ **ფლკტ.** **133,2.**

**დუღილ-ი** მღელვარება, ბობოქრობა: „სიტყუასა ამას ზედა დ უ ღ ი ლ ი იქმნა დიდი ქუეყანისაჲ“ **ი.** **მოც.** **65,16**; არავის ძალ-უც დათმენა ბრძოლათა მტერისათა, არამედ არცაღა თჳთ დ უ ღ ი ლ ს ა ბუნებისასა“ **მ.** **ცხ.** **131**v. იხ. აღდუღება (-ული).

**დუხჭირ-ი** უშნო, ცუდი: „აჰგ და დ უ ხ ჭ ი რ არს... მსოფლიოჲსა დღესა სერობისა მისისასა გლოვაჲ და მწუხარებაჲ და ტირილი“ **მ.** **სწ.** **167,37**; „ფრიად დ უ ხ ჭ ი რ ი ხილვითა“ **ლიმ.** **52,9.** „არა თუ **დუხჭირად** ვიხილე პირი შენი, არამედ შუენიერებითა“ Sin.—**11,311**v. იხ. დადუხჭირება, სიდუხჭირე.

**დჳრე, დირე** მორი, ძელი: „აღმოღებად დ ჳ რ ჱ თუალისაგან ჩემისა“ **მ.** **ცხ.** **223**v; „დ ჳ რ ე ს ა არა იხედავ“ **მთ.** **7,3**; „დ ჳ რ ე ს ა (დ ი რ ე ს ა DE) თუალისა შენისასა არა განიცდი“ **ლ.** **6,41**; „ბუნი ჰორლისა მისისაჲ იყო ვითარცა დ ჳ რ ჱ ჯიდისაჲ“ O, **II მფ.** **23,21.**

**დღე** დილიდან საღამომდის, დღე-ღამე, დრო, ხანი: „მიდრეკილ არს დ ღ ე მწუხრად“ G, **მსჯ.** **19,9**; „სამ დ ღ ე და სამ ღამე“ **მთ.** **12,40**; „ღამის მოყუარჱ არს ვიდრე დ ღ ი ს ა ჲ“ **ფიზ.** **VIII, 2**; „არა უწყით, რომელსა დ ღ ე ს ა უფალი იგი თქუენი მოვიდეს“ **მთ.** **24,42**; „დ ღ ე თ ა ჰეროდეს მეფისათა“ **მთ.** **2,1**; „გარდასრულ იყვნეს დ ღ ე თ ა მათთა“ **ლ.** **1,7**; „მცირეთა დ ღ ე თ ა... სწავლიდეს“ **ჰებრ.** **12,10**; „შევსძინებ დ ღ ჱ თ ა შენთა ათხუთმეტ წელ“ O, **ეს.** **38,5**; „ესე იყო დ ღ ე თ ა ანასტასი კათალიკოზისა სომეხთაჲსა“ **დ.** **დ.** **125,4**; „დ ღ ე ს ა მას ერთსა ღამითურთ მისით უწოდა დ ღ ე და არა უწოდა დღე და ღამე“ **ბ.** **კეს.-ექუს.** **დღ.** **33,33.**

**დღე-გამოღებით** დღითი-დღე: „რომელიმე იმარხავნ დ ღ ე-

გამოღებით“ **ჰრომ. 14,5.** იხ. დღეობა, დღეს, დღივ, დღითი, დღითი-დღე, დღითი-დღედი, დღისი, მარა-დღე, მდღევრ, მდღევრი, მდღევრად, მრავალდღეობა, სამდღევრო, შუადღე, ხვალის(ა)-დღე.

**დღეგრძელ-ი** «გრძელჟამი», «დღემრავალი»: „იყო დღეგრძელ ქუეყანასა ზედა“ **ეფეს. 6,3**; „დღეგრძელ იყოს ცხოვრებასა მისსა“ O, **ზირ. 3,6**; „არა დღეგრძელ იყვნეთ თქუენ ქუეყანასა მას ზედა“ M,—„არა დღემრავალ იყვნეთ ქუეყანასა ზედა“ G, **II შჯ. 30,18.**

**დღეგრძელ-ყოფა** დღეგრძელობა, «დაყოვნება»: „დღეგრძელ იყვნეთ ქუეყანასა ზედა“ M, **II შჯ. 4,40**; „დღეგრძელ იყო ქუეყანასა ზედა“ pb.,—„დაიყოვნოთ ქუეყანასა ზედა“ G, **II შჯ. 4,25.**

**დღეგრძელება, დღეგრძელობა** «დღეგრძელ ყოფა»: „რაჲთა იდღეგრძელოთ ქუეყანასა ზედა“ G,—„რაჲთა „დღეგრძელ იყვნეთ ქუეყანასა მას ზედა“ M, **II შჯ. 11,9**; „ამის მიერ დღეგრძელობდეთ ქუეყანასა ზედა“ G,—„ამათ სიტყუათა გამო დღეგრძელ იყვნეთ ქუეყანასა მას ზედა“ M, **II შჯ. 32,47.**

**დღეგრძელება** დღეგრძელობა, მრავალი დღე: „სადა არს დღეგრძელებაჲ და ცხორებაჲ“? I, **ბარ. 3,14**; „არა ითხოვე შენდად დღეგრძელებაჲ“ **III მფ. 3,11**; „დღეგრძელებით განვაძლო“ **ფს. 90,16.**

**დღემრავალ-ი** «დღეგრძელი», ხნიერი: „დღემრავალ იყო ქუეყანასა ზედა“ G,—„დღეგრძელ იყო“ M, **II შჯ. 25,15**; „არა დღე-მრავალ იყვნეთ ქუეყანასა ზედა“ G,—„არა დღეგრძელ იყვნეთ თქუენ ქუეყანასა მას ზედა“ M, **II შჯ. 30,18.**

**დღენდელად დღემდის/დღემდინ** დღევანდლამდე: „დღენდელად დღემდის“ **მთ. 11,23**; „მო-დღენდელად დღედმდე“ M,—„ვიდრე დღესის დღემდე“ G, **ისუ 5. 10,27**; „ვიდრე დღენდელად დღედმდინ შენთჳს ვედრებასა ღმრთისა შევსწირვიდი მე“ **A—142,15.**

**დღეობა** იხ. მრავალდღეობა.

**დღეს** დღევანდელ დღეს: „მე დღეს მიშობიე შენ“ **ფს. 2,7**; „მომეც ჩუენ დღეს“ **მთ. 6,11.**

**დღეს-დღე** დღევანდელ დღეს: „ვითარცა-ეგე გიპყრიეს დღეს-დღე“ M, **II შჯ. 4,38**; „რომელსა-ეგე მე გამცნებ შენ დღეს-დღე“ M, **II შჯ. 28,14**; „აღასრულე ვითარცა-ესე დღეს-დღჱ“ **III მფ. 8,24.**

**დღეს-დღითგან** ამიერიდან, დღეის დღიდან: „ნუ იყოფით ურწმუნო დღეს-დღითგან“ **ფლპ. მოც. 9.39.**

**დღესამომდე** აქამომდე: „დარჩეს წარმართობასავე დღესამომდე“ **ქ. ცხ. 126,7.** იხ. დღე.

**დღეს-ი** დღევანდელი დღე, «დღენდელი»: „სტიროდე გუშინდელსა, რამეთუ წარვიდა, და მოცვალე ჴმაჲ ტირილისა შენისაჲ დღესისა, რამეთუ წარმავალ არს“ **მ. სწ. 257,12**; „აღესრულებოდა დღესისა დღესა“ **H—2251, 364v**; „ვიდრე დღესის დღემდე“ G,—„მო-დღენდელად დღედმდე“ M, **ისუ 5. 10,27.**

**დღესის დღემდე** აქამომდე: „მიაგორვეს ლოდი ქუაბსა ზედა ვიდრე დღესის დღემდე“ **ისუ 5. 10,27.** იხ. დღე.

**დღესასწაულ-ი** «უქმელება», «პასქა»: „დავადუმნეთ ყოველნი დღესასწაულნი ღმრთისანი“ Ꮭ,—„დავაცადნეთ უქმელებანი ღმრთისანი“ Ꮯ, **ფს. 73,8**; „ყვეს დღესასწაული იგი შჳდ დღჱ“ I, **ნეემ. 8,18**; „იყო დღესასწაული იგი ჰურიათაჲ“ **ი. 2,13**; „დღესასწაული საჴსენებელისა მისისაჲ დააწესეს“ **სპკ. 83,16**; „იყო დღესასწაული იგი ჰურიათაჲ მოახლებულ“ C,—„მოახლებულ იყო პასქაჲ იგი ჰურიათაჲ“ DE, **ი. 2,13.** იხ. სასწაული; შდრ. კერძო დღესასწაული.

**დღესასწაულის-მოყუარე**: **გრ. ანძ.-შობ. *.** იხ. მოყუარე.

**დღესასწაულობა**: „დღესასწაულობდ იუდა დღესასწაულთა შენთა“ O, **ნაუმ 1,15**; „უდღესასწაულეთ უფალსა შჳდ დღე“ G, **ლევიტ. 23,39**; „სადა წიგნის-კითხვაჲ და გალობაჲ სულიერი არნ, მუნ არნ დღესასწაულობაჲ ანგელოზთაჲ“ **მ. სწ. 209,4.** იხ. დღესასწაული.

**დღე-საშოვალ-ი, დღე-საშუვალ-ი** სამხარი, შუადღე: „საგრილ არს სიცხისაგან და საფარველ დღჱ-საშოვალსა“ O, **ზირ. 31,19**; „დღე-საშუვალს“ O, **II მფ. 4,5.** იხ. საშოვალი/საშუვალი.

**დღეშუა** შუადღე: „(გამოაბრწყინვოს) განკითხვაჲ შენი ვითარცა დღეშუაჲთ“ **ფს. 36,6.** იხ. შუა.

**დღივ** დღიურად: „გაკუეთილი შეუქმნეს... დღივ ერთი პური“ **ი.-ე. 41,14.** იხ. დღე.

**დღით-ი** დილას; «განთიად»: „ესმოდენ ვალალებაჲ დღითი და ღაღადებაჲ სამხრის“ O,—„ესმედ ღაღადებისაჲ განთიად და ვალალაებისაჲ ჟამსა შუადღისასა“ pb., **იერემ. 20,16.** იხ. დღე.

**დღითი-დღე** «მარადღე», «მარადის», ყოველ დღე: „დღითი-დღედ... ტაძარსა შინა ვჯედ“ DE,—„მარადღე ტაძარსა მას შინა ვჯედ“ C, **მთ. 26,55**; „ჰხედვიედ მას ორნი იგი მოხუცებულნი დღითი-დღედ“ O,—„ჰხედვიდეს მას ორნი იგი მოხუცებულნი მარადის“ I, **დან. 13,8**; „აღიღენ ჯუარი თჳსი დღითი-დღედ და მომდევდინ მე“ **ლ. 9,23**; „კურთხეულ არს ღმერთი დღითი-დღედ“ **ფს. 67,20**; „მოგჳვიდოდა ჩუენ მის მიერ სამი ლიტრაჲ პური დღითი-დღედ“ **ი. მოც. 59,2.** იხ. დღე.

**დღითი-დღედ-ი** ყოველდღიური: „შემდგომად დღითიდღედისა მსახურებისა აბიაჲსა“ DE, **ლ. 1,5.** იხ. დღითი-დღე.

**დღის-ი** დღისით, დღე: „იყოფოდა თავადი ტაძარსა მას შინა დღისი და ასწავებდა“ **ლ. 21,37**; „არა მოაკლდა მათ სუეტი იგი ღრუბლისაჲ დღისი“ O, **გამოსლ, 13,22**; „არა ყო დღისი, არამედ ღამე“ O, **მსჯ. 6,27**; „აგრილობდეს ღრუბელი დღისი“ I, **ეს. 4,5.** იხ. დღე.

## ე

**ენ,** ქართული ანბნის მეხუთე ასო, რიცხვითი მნიშვნელობა — 5.

**ეან-ი, იან-ი** «-ისი»: „ზორაბაბელ სალათიელეანმან და ისუ იოსედეკეანმან იწყო შენებად ტაძრისა“ I, **I ეზრა 6,2**; „ხარმი და დასი ხარმიანი“ G,—„ქარმი და დასი ქარმისი“ pb., **რიცხ. 26,6.**

* წყარო ფანქრითაა მიწერილი (რედ.).

**ებან-ი** ქნარი, ჩანგი: „იმღერდა წინაშე ღმრთისა... ებნითა, ბობღნითა და წინწილითა და ნესტჳთა“ M, **I ნშტ. 13,8**; „შემასხმელნი ქნარითა და ებნითა და წინწილითა“ M, **I ნშტ. 25,1**; „იყო შენ მათა ვითარცა ჴმაჲ ებნისა ჴმაშუენიერისაჲ და აღრთულისაჲ“ O, **ეზეკ. 33,32**; „რომელნი თანა უტყუელავთ ჴმასა ებნისასა“ O, **ამოს 6,5**; „ვერ ჴელ-ეწიფების სტჳნვაჲ ებნითა“ **გრ. ნოს.-კაც. აგებ. 159, 17**. იხ. ებნა.

**ებგურ-ი** მზვერავი, «მცველი»: „აღდგა ებგური იგი მსტოვრად“ O, **II მფ. 13,34**; „დავადგინენ თქუენ ზედა ებგურნი“ I, **იერემ. 6,17**; „იხილეს ებგურთა მათ კაცი, გამომავალი ქალაქით“ M,—„იხილეს მცველთა, და აჰა კაცი გამოვიდოდა ქალაქისაგან“ G, **მსჯ. 1,24**. იხ. საებგურო.

**ებენის** თევზია, remora. სიტყვა-სიტყვით «ნავისა დამაყენებელი»: „რაჟამს გესმნეს მცირისათჳს თევზისა, რომელსა ჰრქჳან ებენის, რომელ არს თარგმანებით: ნავისა დამაყენებელ“ **ბ. კეს.-ექუს. დღ. 105,27**.

**ებისკოპოს-ი** იხ. ეპისკოპოსი.

**ებისკოპოსობა** იხ. ეპისკოპოსობა.

**ებისტოლე** იხ. ეპისტოლე.

**ებნა** ქნარის დაკვრა/ხმის გამოცემა; «მექნარეობა»: „კეთილად ებნედ“ O,—„კეთილად მექნარეობდ“ pb., **ეს. 23,16**. „ვითარ-მე საცნაურ იყოს სტჳნვაჲ იგი, ანუ ებნაჲ“ **I კორ. 14,7**. იხ. ებანი.

**-ებრ** «შემსგავსებულად», «-ითა», «მსგავსად»: „გუემონ იგი წინაშე მათსა ულმრთოებისაებრ მათისა“ G.—„ჰგუემონ იგი მათ წინაშე შემსგავსებულად უშჯულოებისა მისისა“ M, **II შჯ. 25,2**; „სიტყჳსაებრ შენისა“ DE,—„მსგავსად სიტყჳსა შენისა“ C, **ლ. 2,29**; „მომაგოს მე უფალმან სიმართლისა ჩემისაებრ“ Ꮖ,—„მომაგოს მე უფალმან სიმართლითა ჩემითა“ Ꮯ, **ფს. 17,25**; „წარმართებრ და არა ჰურიაებრ ცხოვნდები“ **გალატ. 2,14**. იხ. თქუენებრი, მამებრ, პირუტყუებრ.

**-ებრ-(ი)** (სუფიქსი) სატომო სახელზე დართვით აღნიშნავს ენას: „იყო წიგნი წერილი მას ზედა... ებრაელებრითა“ **ლ. 23,38**. ი. იონებრი.

**ებრაეან-ი** ებრაელი მამაკაცი: „განარინოს კაცად-კაცადმან მონაჲ თჳსი ებრაეანი, ებრაელი თავისუფლად“ O,—„განავლინოს კაცად-კაცადმან მონაჲ თჳსი და კაცად-კაცადმან მჴევალი თჳსი ებრაელი თავისუფლად“ I, **იერემ. 34,9**.

**ებრაელ-ი** ებრაული, ისრაელი; ებრაელი დედაკაცი: „მათე... ებრაელითა ენითა დაწერა“ **მრთ.** S, **კ. იერ.-ალდგ. 162,23**; „მოუწოდით ასულთა ებრაელთასა უბიწოთა“ **ლშ. შობ. 187,2**; „განარინოს... კაცად-კაცადმან მონაჲ თჳსი ებრაეანი, ებრაელი თავისუფლად“ O, **იერემ. 34,9**. იხ. ებრაელა, ებრაელებრ, ებრაელებრი.

**ებრაელა** დედაკაცი ებრაელი: „უკუეთუ იყიდო ძმაჲ შენი ებრაელი ანუ ებრაელაჲ“ G, **II შჯ. 15,12**.

**ებრაელებრ** ებრაულად: „წერილ იყო ებრაელებრ, ფრომინებრ და ბერძლ“ C, **ი. 19,20**. იხ. ებრაელი.

**ებრაელებრ-ი** ებრაული: „იყო წიგნი, წერილი მას ზედა... ებრაელებრითა“ **ლ. 23,38**; „ასწავებდა... ებრაელებრითა ჴმითა“ **პავლე მოც. 53,6**; „თქუა ფილიპე ებრაელებრითა ენითა“ Ath.—**11,253v**. იხ. ებრაელებრ.

**ეგდენ** იხ. ეგოდენ.

**ეგდენ-ი** იხ. ეგოდენი.

**ეგე** ეგ: „ეგე ყოველი დამიმარხავს სიყრმით ჩემითგან“ **მთ. 19,20**; „განაგდეთ ეგე ბნელსა მას გარესკნელსა“ **მთ. 22,13**; „გურწმენეს ეგე“ **მთ. 27,42**; „არცა მაგან ცოდა, არცა მშობელთა მაგისთა“ **ი. 9,3**; „რაჲსა მაგას ჰზრახავთ გულთა თქუენთა?“ **მრ. 2,8**; „ვინ აღუხილნა მაგას თუალნი“ **ი. 9,21**; „რომელი-იგი მაგისგან იშვეს“ **მთ. 1,20**; „თქუენ ეცით მაგას ჭამადი“ **მთ. 14,16**. იხ. ეგერა, მაგისი.

**ეგე** ეგ: „ჰსდევით ბადჱ ეგე“ **ი. 21,6**; „აღიღეთ ლოდი ეგე“ **ი. 11,39**; „მაგას კლდესა ზედა აღვაშენო ეკლესიაჲ ჩემი“ **მთ. 16,18**; „მაგის სიტყჳსათჳს ვიდოდე“ **მრ. 7,29**.

**-ეგე** -ც: „მე გიცნი, რომელნი-ეგე გამოგირჩიენ“ **ი. 13,18**; „არცა უწყი, რასა-ეგე იტყჳ შენ“ **მრ. 14,68**.

**ეგების** იხ. გება.

**ეგევითარ-ი** «ესემლევანი», მაგნაირი: „არა იქმნა დღე ეგევითარი არცა პირველ, არცა უკუანაჲსკნელ“ G,—„არა იყო ესემლევანი დღე პირველი, არცა დასასრული“ M, **ისუ ნ. 10,14**; „ეგევითართაჲ არს სასუფეველი ცათაჲ“ **მთ. 19,14**; „აღიღე ქუეყანით ეგევითარი“ **საქ. მოც. 22,22**. იხ. ვითარი.

**ეგემლევან-ი** მაგნაირი: „ეგემლევანითა მწარითა და უწყალოჲთა ტანჯვითა გუტანჯენ ჩუენ“ **ანდ.-ანატ. 195,1**; „ვინ გამოგაგდო შენ ეგემლევანისა... მშჳდობისა და განსასუენებელისა ადგილისაგან“ **იქვე, 207,25**. იხ. მლევანი.

**ეგერა** «იქი»: „აჰა ესერა არს ქრისტე, ანუ ეგერა“ C,—„აჰა აქა არს ქრისტე, გინა იქი“ DE, **მთ. 24,23**. იხ. ეგე; შდრ. აჰა ეგერა.

**ეგერე** იხ. ეგრე.

**ეგოდენ, ეგდენ** (ზზ.) «ესოდენ», ეგოდენ: „რად ეგდენ გულმედგარ ხართ?“ C,—„რაჲსა ესოდენ მოშიშ ხართ?“ DE, **მრ. 4,40**; „ეგოდენ ვერ უძლეთ“ C,—„ესოდენ ვერ ძალ-გიც“ DE, **მთ. 26,40**. იხ. ოდენ.

**ეგოდენ-ი, ეგდენ-ი** (ზს.) მაგოდენი: „ეგდენსა რისხვასა შეცულ და შეყენებულ იყვნეს“ **მრ.** S, **ოქრ.-მარხ. და იონ. 106,27**. იხ. ეგოდენ.

**ეგრე, ეგერე** «ეგრეთ/ეგრჱთ», მაგნაირად: „ეგრე იყოს ძჱ კაცისაჲ გულსა შინა ქუეყანისასა“ C,—„ეგრეთ (ეგრჱთ E) იყოს ძჱ კაცისაჲ გულსა ქუეყანისასა“ DE, **მთ. 12,40**; „იყავნ ეგრე“ **ლშ. შობ. 187,1**; „ეგერე სახედ თქუენცა გსაჯნე“ H—**341,478**. იხ. ჰეგრე.

**ეგრე სახედცა** ესრევე: **ოქრ.-მარხ. და იონ. 103, 35**.

**ეგრეცა, ეგრჱცა** «ესრეთ»; «ეგრევე»: „ეგრჱცა არავე ერთ იყო წამებაჲ იგი მათი“ C, — „არცა ესრეთ ერთ იყვნეს წამებანი მათნი“ DE, **მრ. 14,59**; „ეგრეცა მეორემან“ C,—„ეგრევე მეორემან“ DE, **მთ. 22,26**.

**ეგრევე** «ეგრეთვე», «ესრევე», აგრევე, მაგის მსგავსად, «ეგრეცა»: „ეგრევე თქუენცა უგულისჴმო ხართა“ DE,—„ესრევე თქუენცა უგულისჴმო-ღა ხართ“ C, **მრ. 7,18**; „მათცა ეგრეთვე უყვეს“ DE,—„მათცა ეგრეთვე უყვეს“ C, **მთ. 21,36**; „ეგრევე უყოფდეს წინაწარმეტ-

ყუელთა მამანი მათნი“ DE,—„ესრევე უყოფდეს წინაწარმეტყუელთა მამანი მათნი“ C, **ლ. 6,23;** „ეგრევე მეორემან“ DE,—„ეგრეცა მეორემან“ C, **მთ. 22,26.** იხ. -რე.

**ეგრეთ, ეგრჱთ** «ეგრე»: „ეგრეთ (ეგრჱთ E) იყოს ძჱ კაცისაჲ გულსა ქუეყანისასა“ DE,—„ეგრე იყოს ძჱ კაცისაჲ გულსა შინა ქუეყანისასა“ C, **მთ. 12,40.**

**ეგრეთვე** «ეგრევე»: „მათცა ეგრეთვე უყვეს“ C,—„მათცა ეგრევე უყვეს“ DE, **მთ. 21,36.** იხ. ეგრე.

**ეგრეთცა, ეგრჱთცა** «ესრეთ»: „ეგრჱთცა ყავთ“ O,—„ესრეთ ყავთ“ pb., **ზირ. 3,1.**

**ეგჳპტელ-ი** ეგვიპტელი: „გარდამოვიდეს უფალი მოწყუედად ეგჳპტელთა მათ“ O, **გამოსლ. 12,23.** შდრ. მეგჳპტელი, მეეგჳპტელი.

**ეგუტერ-ი** ეკლესია, სამლოცველო: „აღაშენა მუნ განძისა მისგან ეგუტერი და სენაკი“ **მ. ცხ. 298v.**

**ევან-ი** თოკი, ბაწარი: „ვითარცა უღლისა ევნითა დიაკეულისაჲთა“ I, **ეს. 5,18;** „უბრძანა მოღებად ევანთაჲ და გარდააცუა ყელსა აპოლონისსა და მოჰზიდა“ **ფლკტ. 135,8.**

**ევანგელე** სახარება: „თანა-წარიტანა ევანგელჱ თჳსი“ **შუშ. V, 25;** „ჴელთა შინა მისთა უპყრიენ წმიდაჲ ევანგელჱ ღამე და დღე“ Sin.—**6,126v.**

**ევლოგია** კურთხევა, მოსაკითხი: „დაამტკიცონ პირველ აღთქუმული იგი ევლოგია თქუენი“ **II კორ. 9,5;** „მოგუართუეს ჩუენ ევლოგიაჲ ალექსანდრიაჲთ: თჳთო საწყაული ზეთი“ **მ. ცხ. 109v;** „მოჰხევდეს სამოსელსა მისსა ევლოგიად“ Sin.—**11,161r.**

**ევფუთ-ი, ეფუდ-ი, ევფუდ-ი** ვაკასი; სამღვდლო შესამოსელი: „შექმნა იგი გედეონ ევფუთად“ M,—„ქმნა იგი გედეონმან ეფუდად“ G, **მსჯ. 8,27;** „მოებლარდინა მას ევფუდი იგი“ O, **I მფ. 2,18;** „ქმნა ევფუდი (ეფუდი G) და თერაფინი“ M, **მსჯ. 17,5.**

**ეზო** «სტოვა», «ბაკი», «კრეტსაბმელი», «ავლინი», იალქანი, ფარდა, გალავანი, კარი, სადგომი, სახლი, სართული: „ხუთ სტოვა იყო“ DE,—„ხუთ ეზოდ იყო“ C, **ი. 5,2;** „სხუანიცა ცხოვარნი მიდგან, რომელნი არა არიან ამის ეზოჲსანი“ DE,—„სხუაცა ცხოვარ არიან ჩემნი, რომელ არა არიან ამის ბაკისანი“ C, **ი. 10,16;** „განიპო ეზოჲ ტაძრისაჲ მის ორგან“ C,—„განიპო კრეტსაბმელი იგი ტაძრისაჲ მის შორის“ DE, **ლ. 23,45;** „შეკრბეს... ეზოსა მას მღდელთ-მოძღურისასა“ **მთ. 26,3;** „შევიდოდეთ ეზოთა მისთა“ **ფს. 95,8;** „შევიდა ეზოსა მას მღდელთ-მოძღურისასა“ **ი. 18,15;** „დაემკჳდროს ეზოთა შენთა“ **ფს. 64,5;** „ყოველნი ეზონი ჩემნი განიპნეს“ I, **იერემ. 10,20;** „მსგავსად ეზოთა მათ ნავისათა“ **ფიზ. V,7;** „დანიელ იყოფოდა ეზოსა მეფისასა“ O, **დან. 2,49;** „ცნას ნაბუქოდონოსორ და ყოველმან ეზომან მისმან“ O, **ივდ. 11,5;** „შევიდოდეთ... ეზოთა მისთა“ **ფს. 99,4;** „რომელი იდვა შორის ავლინსა გინა ეზოსა“ **მ. ცხ. 211v.**

**ეზობმულ-ი** იალქნიანი: „რაჟამს იხილის ნავნი ეზობმულნი“ **ფიზ. V, 4.** იხ. ბმა.

**ეზო გულისა** მუცელი, «ნაწლევი»: „მოახს აღსასრული შენი ჭეშმარიტად ეზოთა გულისა შენისათა“ O,—„ახს აღსასრული შენი ჭეშმარიტად ნაწლევთაჲ შენთა“ pb., **იერემ. 51,13.**

[**ეზოედ-ი**] იხ. ათეზოედი.

**ეზოჲს-მოძღუარ-ი** ათასის-თავი, სასახლის მთავარი, მნე: „იოჰანა, ცოლი ქოზაჲსი, ეზოჲს-მოძღურისა ჰეროდესი“ **ლ. 8,3;** „ოქოზათ, ეზოჲს-მოძღუარმან მისმან“ O, **დაბ. 21,22;** „არღარა ყოფად ხარ ჩემდა ეზოჲს-მოძღუარ“ **ლ. 16,2.** იხ. მოძღუარი.

**-ეთ:** „გარდამოჴდა შინა აზარიეთსა“ **დან. 3,49;** „ნეტარნი ანანეთნი დამარხულ იყვნეს“ H—**341,564;** „მოიწინეს კლეოპაეთნი“ Ath.—**11,114v.**

**ეთერ-ი:** „რამეთუ მუნითგან ვინმე არს ჴელმწიფება ცეცხლისა ეთერისა მის, რომელი ეგზების მძაფრად სამყაროჲსა ქუევისაგან“ **ქ. ცხ. 156,12.**

**ეკალ-ი** ქაცვი, ჩირგვი: „მო-ნუ-ისთულიან ეკალთაგან ყურძენი“ **მთ. 7,16;** „შეთხზეს გჳრგჳნი ეკალთაგან“ **მთ. 27,29;** „დავწერტნე ჴორცნი თქუენნი ეკლებითა“ G, **მსჯ. 8,7;** „ქუეყანაჲ დაყამირებული, რომელსა გამოაქუნ ეკალი და კუროჲს-თავი“ **ფლკტ. 152,33;** „საფარეველად იყვნეს კლდენი და ეკალნი“ **ნრს. 70,6;** „ეკალმან გამოიღის ვარდი“ **მ. სწ. 191,11.** იხ. ეკლნარი, უეკლო.

**ეკკლესია** იხ. ეკლესია.

**ეკკლესიება** «შემოკრება»: „აეკკლესიენით ჩემდამო ტომთ-მთავარნი თქუენნი“ G,—„შემოკრიბე ჩემ წინაშე მთავრები იგი თქუენნი“ M, **II შჯ. 31,28.** იხ. ეკლესია.

**ეკკლესიობა** «შეკრება»: „თქუნა უფალმან თქუენდა მიმართ... დღესა ეკკლესიობისასა“ G, — „გეტყოდა თქუენ უფალი... დღესა შეკრებისასა“ pb., **II შჯ. 9,10.** იხ. ეკლესია.

**ეკლესია** «კრებული», საკრებულო, საყდარი: „შორის ეკლესიისა გიგალობდე შენ“ Ղ,—„შორის კრებულსა გიგალობდე შენ“ Ꞇ, **ფს. 21,23;** „აღვაშენო ეკლესიაჲ ჩემი“ **მთ. 16,18.**

**ეკლესიასტე**

**ეკლესია ქმნა** «გამოკრება»: „ეკლესია იქმნა ყოველი შესაკრებელი“ G,—„გამოკრბა კრებული“ M, **მსჯ. 20,1.** იხ. ეკკლესიება, ეკკლესიობა.

**ეკლესიის ყოფა** «შეკრება», «შემოკრება», «განკრება»: „ყოველი შესაკრებელი ეკლესია ყავ“ G,—„ყოველი იგი ერი შეკრიბე“ O, **ლევიტ. 8,3;** „ეკლესია ყავ ჩემდა მომართ ერი“ G,—„შემოკრიბე ერი ეგე ჩემ წინაშე“ M, **II შჯ. 4,10;** „ყოველი შესაკრებელი ეკლესია ყვეს“ G,—„ყოველი ერი შეკრიბეს“ pb., **რიცხ. 1,18;** „ეკლესია ყო ყოველმან შესაკრებელმან“ G,—„განკრბა ყოველი კრებული“ M, **ისუ ნ. 18,1.**

**ეკლნარ-ი** ეკლებრიანი ადგილი: „დაჯდა ეკლნარსა რასმე ქუეშე, რაჲთა მცირედ განისუენოს ფრიადისა მისგან სიცხისა“ **მ. ცხ. 186v.** იხ. ეკალი.

**ეკლოვან-ი** ეკლებიანი: „ეკლოვანი ქუეყანაჲ“ **მრთ. A, კ. იერ.-სინან, 66.** იხ. ეკალი.

**-ელ** «-ისა»: „რომელთამე ეპიკურელთა და სტოვისა სიბრძნის-მოყუარეთა სიტყუა-ყვეს“ Ꞇ,—„რომელთამე ეპიკურელთა და სტოჲსა ფილოსოფოსთა სიტყუა-ყვეს მის თანა“ Ղ, **საქ. მოც. 17,18.**

**-ელ** «-იტი»: „სჯიდა ისრაჱლსა ელონ ზაბულონელი“

M,—„შჯიდა მის შემდგომად ისრაჱლსა აბილონ ზაბილონიტი“ **მსჯ. 12,11**; „მოაბელი“ M,—„მოაბიტი“ G, **რუთ 1,21.**

**ელამ-ი** მრუდე: „გარდაიქცეს, ვითარცა მშჳლდი ელამი“ **ფს. 77,57**; „წინა-აღუდგებიან ვითარცა თუალნი ელამნი“ **A—92,344.**

**ელამ-ი** კამარა, გუმბათი: „შემიყვანა მე ელამსა მის ტაძრისასა“ O, **ეზეკ. 40,48**; „შორის ელამსა და შორის საკურთხეველსა“ O, **ეზეკ. 8,16**; „ელამი იგი შორის თესა მას წყრთითა ექუს“ O, **ეზეკ. 40,6.**

**ელამოთ-ი** კამარები: „კრეთსაბმელები მისი (+და საკარები მისი O) და ელამოთი მისი ბჭესა მას მეორესა“ I, **ეზეკ. 48,38.**

**ელამონ-ი** კამარა, თაღი: „სარკუმლები მისი და ელამონნი და ხჱ დანაკის-კუდისა მისისაჲ“ O, **ეზეკ. 40,22**; „ელევნი და ელამონნი და დანაკის-კუდები“ I, **ეზეკ. 40,21.**

**ელევ-ი** კამარა: „ელევნი და ელამონნი და დანაკის-კუდები“ I, **ეზეკ. 40,21.**

**ელეკტრონ-ი, ილეკტრიონ-ი, ილიკტრონ-ი:** „ელეკტრონი (ილეკტრიონი A) არს გომიზი ხისაჲ, და შთადინებითა წყალსა განყინდის იგი და იქმნის ვითარცა ბუნებაჲ ქვისაჲ“ **ბ. კეს.-ექუს. დღ. 74,10**; „ვიხილე ვითარცა ხილვაჲ ილიკტრონისაჲ, რომელ არნ ოქროჲ და ვეცხლი და რვალი ერთად შედნობილი“ O, **ეზეკ. 1,27**; „შორის მისსა ვითარცა ხილვაჲ ფერისა ილიკტრონისაჲ, რომელ-იგი ოქროჲ და ვეცხლი და რვალი ერთად შედნობილ არნ“ O, **ეზეკ. 1,4.**

**ელვა** ნათელი, სხივი, ბრწყინვალება: „ელვანი წჳმად გარდააქცინის“ **ფს. 134,7**; „ცეცხლისა მისგან გამოვიდოდეს ელვანი“ O, **ეზეკ. 1,13**; „ვხედევდ მე ეშმაკსა, ვითარცა ელვასა, ზეცით გარდამოვრდომილსა“ **ლ. 10,18**; „პირი მისი ვითარცა ხილვაჲ ელვისაჲ“ O, **დან. 10,6**; „ვითარცა-იგი სანთელი ელვითა განგანათლოს შენ“ **ლ. 11,36**; „ელვაჲ საჭურველისაჲ“ O, **ნაუმ 3,2.**

**ელვა** გაელვება: „იქმნა ელვაჲ დიდი და ქუხილი“ **ი. მოც. 88,42.** იხ. აელვება, ელვარე, ელვარება.

**ელვარე** «ბრწყინვალე», «მბრწყინვალე»: „იყო... სამოსელი მისი... ელვარე“ **ლ. 9,29**; „ორ კაც ზედა-მოადგეს მათ სამოსლითა ელვარითა“ DE,—„ორ კაც გამოჩნდეს სამოსლითა ბრწყინვალითა“ C, **ლ. 24,4.** იხ. ელვა.

**ელვარება** «გამოკრთომა»: „ცხჳრ-დაცემანი მისნი—ელვარებს ნათელი“ pb.,—„ქცენასა მისსა გამოჰკრთებიან ნათელნი“ O, **იობ 41,9.** იხ. ელვარე.

**ელი** იხ. ჱლი.

**ელის** იხ. ლოდნა.

**ელიულა** ებრაელთა მე-6 თვე: „აღესრულა ზღუდე იგი ოცდამეხუთესა თთუესა მას ელიულაჲსასა“ I, **ნეემ. 6,14.**

**ელმანა** «ლამა», რაჲსა: „ელოი, ელოი, ელმანა (ლამა DE) საბაქთანი? რომელ არს გამოთარგმანებით: ღმერთო ჩემო, ღმერთო ჩემო, რაჲსა დამაგდებ მე?“ **მრ. 15,34.**

**ელოი** «ღმერთო ჩემო»: „ელოი, ელოი, ლამა საბაქთანი? რომელ არს თარგმანებით: ღმერთო ჩემო, ღმერთო, რაჲსათჳს დამიტევებ მე“ DE, **მრ. 15,34.**

**ემბაზ-ი, ემპაზ-ი** «საბანელი», ავაზანი: „მოიბანე ემბაზსა მას სილოამს“ C,—„დაიბანე საბანელსა მას სილოამისასა“ DE, **ი. 9,7**; „ქმენ ემბაზი რვალისაჲ და ხარისხნი მისნი რვალისანი“ O, **გამოსლ. 30,18**; „ღირს ვიქმნენით მე და შვილი ესე ჩემი... წყალსა ემბაზისასა“ **ქ. ცხ. 91,4.**

**ენა:** „ენაჲ მცირჱ ასოჲ არს და დიდად მაღლოვის“ **იაკ. 3,5**; „ენანი მათნი წყურილითა განჴმენ“ I, **ეს. 41,17**; „სიტყუად იწყო... ებრაელითა ენითა“ **ფლპ. მოც. 5,22**; „იწყეს სიტყუად უცხოთა ენათა“ **საქ. მოც. 2,4**; „ვერ განჰკუეთს მახჳლი, ვითარ-იგი განჰკუეთს ენაჲ“ **მ. სწ. 9,26**; „ენაჲ ზრახავს მას, რომელსა მოსცემს გული და გონებაჲ“ **მ. სწ. 17,13.**

**ენაბრგუნვილ-ი** ენაბორძიკა, ბლუ: „იყო იგი ჴმაწულილ და ენაბრგუნვილ“ **მ. სწ. 278,4.** იხ. ბრგუნვილი.

**ენაკუეთილ-ი** უენო: „ბრმაჲ ანუ შემუსრვილი ანუ ენაკუეთილი“ pb., **ლევიტ. 22,22.** იხ. კუეთილი.

**ენამძიმე** ბლუ: „ჴმაწულილ და ენამძიმე ვარ მე“ O, **გამოსლ. 4,10**; „ექმენ... ენამძიმესა პირ და ენა“ **მ. სწ. 174,40.** იხ. მძიმე.

**ენაუცხო** უცხო ენაზე მოლაპარაკე, «სხუაენა»: „ნათესავი ურიდი და ენაჲ უცხოჲ“ O,—„ნათესავი ურიდი და სხუა ენა“ pb., **ბარ. 4,15,** იხ. უცხო.

**ენდროჲს-ფერ-ი** წითელი: „მაშკები იგი ტყავებისა ვერძთაჲსაჲ ენდროჲს-ფერი“ **გამოსლ. 39,34.** იხ. ფერი.

**ენითა ძნელ-ი** ძნელად გასაგები, ენამძიმე, ბლუ: „რომელი ენითა ძნელ არნ“ **ეზეკ. 3,6.** იხ. ენო(ვ)ანი, ენოვნება, ორენა, სხუაენა, უენო.

**ენისა-ყოფა** ძვირის მეტყველება: „მრავალ არს ენისა-ყოფაჲ“ O, **ზირ. 19,15.**

**ენკრატის-ი** მონაზონი (ქალი): „ძლით დავარწმუნე მათ, რაჲთა... შეიმოსონ სქემაჲ ენკრატისთაჲ“ **ლიმ. 117,17.**

**ენოან-ი, ენოვან-ი** (ენოვნისა) მრავალმეტყველი, ჭარტალა: „კაცსა ენოვანსა არა წარემართოს ქუეყანასა ზედა“ **ფს. 139,12**; „ნუ ჰლალავ კაცსა ენოვანსა“ O, **ზირ. 8,4**; „უმჯობჱს არს ყოფაჲ ქუეყანასა უდაბნოსა, ვიდრე დედაკაცისა თანა მოლალისა და ენოვნისა და გულმწყრალისა“ O, **იგ. სოლ. 21,19**; „ენოანი კაცი მსგავსი ეშმაკისაჲ არს და წინამძღუარი ეშმაკთაჲ“ **Ath.—17,306v.** იხ. ენა.

**ენოვნება** მრავალმეტყველება: „მარხვაჲ ჭეშმარიტი იგი არს... მოთმენაჲ გულის-თქუმათაჲ, განყენებაჲ ენოვნებისაჲ“ **ბალ. 164,14.** იხ. ენოვანი.

**ენქერ-ი** ხელსახოცი, მანდილი: „შთადვა იგი გუადრუცსა შინა და ზედა კერძო მისა ენქერი“ **ლიმ. 94,8.**

**ეპარხოს-ი, ეპრახოს-ი** მეფის ნაცვალი, დიდი მთავარი: „რაჲთა შექმნან იგი ეპარხოსად დიდისა პრეტორისა“ **მ. ცხ. 310v**; „წარავლინა ერმოგინე დიდებული ეპრახოსი“ **H—341,3.** იხ. ეპარხოსობა, ეპრახოსობა.

**ეპარხოსობა, ეპრახოსობა** მეფისნაცვლობა: „აქუნდა პატივი ეპრახოსობისაჲ“ **H—341,57.**

**ეპისკოპოს-ი:** „ჯერ-არს ეპისკოპოსისა, რაჲთა უბრა-

ლო იყოს“ I ტიმ. 3,2. იხ. ეპისკოპოსობა, მთავარეპისკოპოსი, საეპისკოპოსო.

**ეპისკოპოსობა:** „უკუეთუ ვინმე ეპისკოპოსობის უნდეს“ I ტიმ. 3,1. იხ. ეპისკოპოსი.

**ეპისტატ-ი** ზედამდეგი, მოძღვარი მუშებისა, მიწისმოქმედთა: „ყოვლისა უფროჲს ეპისტატისათჳს, რომელ არს მუშათა უხუცესი“ ი.-ე. 43, 20.

**ეპისტოლე, ებისტოლე** წიგნი, წერილი: „ესმა რაჲ ბერსა მას ეპისტოლჱ იგი მამისა პიმენისი“ მ. ცხ. 223r; „მიიღო ოდესმე მამამან ანტონი ეპისტოლჱ, მიწერილი მეფისა კოსტანტისი“ მ. ცხ. 232v; „ფრიად განვამრავლე ებისტოლე ესე“ მ. სწ. 118,19.

**ეპიტირიტის-ი** «დამხედვარი»: „ორნი ეპიტირიტისნი, რომელ არიან დამხედვარნი, დაედგინნეს“ ი.-ე. 34,16.

**ეპიტროპ-ი** მზრუნველი, შეფი: „განმგებელად და ეპიტროპად თჳთმპყრობელნი მეფენი განაწესნა“ ი.-ე. 26,14.

**ეპრახოს-ი** იხ. ეპარხოსი.

**ეპრახოსობა** იხ. ეპარხოსობა.

**ეჟუან-ი, ეჭუან-ი:** „ეჟუნები ოქროჲსა ოთხასი ესხა ორთა მათ ბადეთა“ II ნშტ. 4,13; „ვითარცა ეჭუანი ოხრინ და ჴმობნ“ ფიზ. XX, 24.

**ერ-ი** «გუნდი», «შესაკრებელი», «ნათესავი», «ბანაკი», «მჴედრობა», «ძალი», ჯარი, ხალხი, «ერი»: „იუდა წარიყვანა ერი“ DE,—„იუდა წარიყვანა მის თანა გუნდი ერთი“ C, ი. 18,3; „ყოველი იგი ერი შეკრიბე“ O,—„ყოველი შესაკრებელი ეკლესია ყავ“ G, ლევიტ. 8,3; „მოიყვანეთ ერადად“ G,—„წარმოადგინოთ ნათესავად-ნათესავად“ M, ისუ ნ. 7,14; „გან-თუ-ეწყოს ჩემ ზედა ერი (ბანაკი Ꮭ)“ Ꮯ ფს. 26,3; „უბრძანა ერსა (მჴედრობასა Ꮭ) შთასლვად“ საქ. მოც. 23,10; „ვსცეთ ერსა (ძალსა G) შენსა პური“ M, მსჯ. 8,6; „მიიწია ჰამბავი მისი ათასისთავისა მის ერისა“ საქ. მოც. 21,31; „მან იჴსნეს ერი თჳსი“ მთ. 1,21; „ერმან იზრახა ცუდი“ ფს. 2,1; „ყოველი ერი ისრაელისა წინაშე დგა“ II ნშტ. 6,3; „მოვიდა... ერი მრავალი“ მთ. 26,47; „წარავლინა ერი თჳსი“ მთ. 2,27; „თაყუანის-სცემდა ყოველთა ერთა ცისათა“ M, II ნშტ. 33,3; „შეურაცხ-ყო იგი ჰეროდეცა ერითურთ თჳსით“ C, ლ. 23,11; „თქუენ გეტყჳ ერთა, ტომთა და ენათა“ I, დან. 3,4; „შეკრიბონ ერი ძალთა მრავალთაჲ“ pb.,—„შეიკრიბონ კრებული ერისა ძლიერთაჲსა“ O, დან. 11,10. იხ. არა-ერი, ერისაგანი, ერისგანი, საერო, საეროდ.

**ერსა წინაშე** საჯაროდ: „განსწავე თქუენ ერსა წინაშე და სახლთა შინა“ საქ. მოც. 20,20.

**ერად-განწესებულ-ი** ჯარისკაცი: „ჰკითხვიდეს მას ერად-განწესებულნიცა“ ლ. 3,14; „ერად-განწესებულ ვართ ჩუენ“ პავლ. მოც. 52,10. იხ. განწესებული (განწესება).

**ერბინდ-ი** იხ. ერევინდი.

**ერბო:** „მოიღო ერბოჲ და სძჱ და ჴბოჲ იგი, რომელ შექმნა“ O, დაბ. 18,8; „მოწუელის სძჱ და იქმნა ერბო“ O, იგ. სოლ. 30,33; „ერბოსა და თაფლსა ჭამდეს“ I, ეს. 7,15.

**ერგასეულ-ი** იხ. ერგასისეული.

**ერგასის-ი** ორმოცდაათი: „დასხდა... ას-ასი და ერგასის-ერგასისი“ მრ. 6,40; „მიავლინა... ერგასისნი იგი კაცნი“ O, IV მფ. 1,9.

**ერგასის და მეორე** 52-ე: „წელსა მას ერგასისსა და მეორესა მეფობდა ფაკეა“ O, IV მფ. 15,27.

**ერგასის და ოთხ** 54: I ეზრა 5,14*.

**ერგასის და ხუთ-ი** 55: „ერგასის და ხუთ წელ მეფობდა“ M, II ნშტ. 33,1. იხ. ერგასისეული, ოთხას ერგასისი.

**ერგასისეულ-ი, ერგასეულ-ი** ორმოცდაათ-ორმოცდაათი: „დასხით კაცები ეგე...ერგასისეული (ერგასეული C)“ ლ. 9,14. იხ. ერგასისი.

**ერგასის-თავ-ი** ორმოცდაათის მეთაური: „დაადგინენ იგინი მათ ზედა... ერგასის-თავად“ O, გამოსლ. 18,21. იხ. თავი.

**ერგასის-წლამდინ-ი** 50 წლისა: „ვიდრე ერგასის-წლამდინნი“ G, რიცხ. 4,30. იხ. წლამდინი.

**ერგასტერ-ი** სახელოსნო: „ვეცხლის-მჭედელნი ვინმე იყვნეს ერთსა ერგასტერსა“ Q—240,168.

**ერდო** «სჴუენი», ბანი: „აღიყვანნა იგინი ერდოსა ზედა (სჴუენად M)“ G, ისუ ნ. 2,6; „ქადაგებდით მას ერდოებსა ზედა“ მთ. 10,27; „რომელი იყოს ერდოსა ზედა... ნუ გარდამოვალნ“ ლ. 17,31; „აღჴდა პეტრე ერდოსა ზედა“ საქ. მოც. 10,9; „ქმნა კარავი ერდოთა ზედა სახლისა თჳსისათა“ O, ივდ. 8,5; „იქმნნეს იგინი ვითარცა თივაჲ ერდოთაჲ, რომელი მოფხურადმდევე განჴმის“ ფს. 128,6: „უმჯობჱს არს ყოფაჲ ყურესა ერდოჲსასა“ იგ. სოლ. 25,24.

**ერევინდ-ი, ერბინდ-ი** cicer arietinum: „დაიგო მოლუაწემან ერევინდი ოდენ დამბალი წინაშე თჳსსა და ჭამდა მას“ მ. ცხ. 216v. „მოართუა ძმათა მტილისა მისისაჲ ერბინდი ნედლი“ Sin.—11,347v.

**ერესიოტ-ი** ერეტიკოსი: „კაცი ორგული ერესიოტ არს ყოველთა გზათა მისთა“ ფიზ. XVI, 24.

**ერთ-ი** 1, მთელი; «თანა», ზოგიერთი: „მაცადეთ მე ხან ერთ“ სნდ. 6,5; „შეკრიბნა იგინი ერთსა ადგილსა“ მსკ. 38,1; „ანუ ერთი მოიძულოს“ მთ. 6,24; „ერთი იგი იყო ხუჲკთა კრებულისაგან“ იზტ. 122,31; „ერთითა გულითა გეტყჳ“ ფლმ. 293v; „ერთითა ჴმითა იტყოდეს“ ბაბ. 47,7; „ერთი მამისა დაჲ არს“ pb.,—„თანამამითი დაჲ არს“ G, ლევიტ. 18,11; „ერთთა ჩოჴათა ზედა მიამთხჳან ლუედითა“ ი.-ე. 36,15.

**ერთიცა** სხვა, მეორე: „მიუპყარ შენ ერთიცა“ მთ. 5,39. იხ. -ცა.

**ერთი-ღა:** „ერთი-ღა ესე გაკლს შენ“ ლ. 18,22. იხ. -ღა.

**ერთვე** ერთხელვე; ერთნაირად: „რომელი-იგი ერთვე ამცნო მამათა მათთა“ ფს. 77,5; „რომელნი-იგი ერთვე აშჱნებენ სახლსა მას“ O, I ეზრა 6,27; „მარხვასაცა და ჭამასა გუამი შენი ერთვე ჴმელი არს“ მ. ცხ. 87v. იხ. ერთად, ერთბამად, ერთგან, ერთ-ერთი, ერთიერთი, ერთიერთას, ერთმანერთი, ერთობა, მეერთე, ოცდამეერთე.

* წყარო ფანქრითაა მიწერილი (რედ.).

**ერთად** «ზოგად», «ერთბამად»: „რბიოდეს ორნივე ერთად“ C,—„რბიოდეს ორნივე ზოგად“ DE, **ი. 20,4**; „მოვიდეს ერთად“ Ꟈ,—„მოვიდეს ერთბამად“ Ⴂ, **ფს. 47,5**; „იხარებდენ ერთად“ **ი. 4,36**. იხ. ერთი; საერთოდ.

**ერთბამად** «ერთგზის», «ერთად», საერთოდ, ერთხელვე: „აღვჴოცნე იგინი ერთგზის“ G,—„აღვჴოცნე ეგენი ერთბამად“ pb., **რიცხ. 16,21**; „სიმართლჱ ერთბამად გამოსცედ“ I,—„სიმართლჱ ერთად გამოსცედ“ O, **ეს. 45,8**; „მოვიდეს ერთბამად“ Ⴂ,—„მოვიდეს ერთად“ **ფს. 47,5**; „ცუნდრუკთა და ორენათა ერთბამად სწყვედით“ O, **ზირ. 28,15**; „არა წეს არს ჩუენდა და თქუენდა ერთბამად აღშენებად“ O, **II ეზრა 4,3**; „ერთბამად შთამთქას მე“ **ფლკტ. 156,23**; „მიუგო ყოველმან ერმან ერთბამად“ O, **გამოსლ. 19,8**. იხ. ერთი.

**ერთგან** ერთად: „ენება, რაჲთამცა ერთგან იყვნეს მონასტერსა“ **ი.-ე. 31,7**; „ლიტონთა დღეთა თჳს-თჳს ილუწოდიან... ხოლო დღესასწაულთა და კჳრიობათა ერთგან აღასრულიან წესი ლოცვისაჲ და პირი ერთგან იჭსნიან“ **ი.-ე. 45,26**.

**ერთგზის** «ერთბამად», ერთხელ: „აღვჴოცნე იგინი ერთგზის“ G,—„აღვჴოცნე ეგენი ერთბამად“ pb., **რიცხ. 16,21**; „ერთგზის სამსა წელსა მოვიდოდა ნავი თარშად“ M, **II ნშტ. 9,21**; „ვთხოვო ერთგზის და ორგზის“ **მ. ცხ. 20r**.

**ერთგზის-ღა** ერთხელ კიდევ: „განმაძლიერე მე ერთგზის-ღა კუალად, ღმერთო“ **მსჯ. 16,28**. იხ. გზის.

**ერთგულ-ი** სანდო, სარწმუნო, თანამოაზრე; პირიანი: „გლოცავ შენცა, ერთგულსა თანამეუღლესა“ **ფლმ. 4,3**; „არავინ მაქუს სხუაჲ ერთგული, რომელმანმცა თქუენთჳს გულითად იზრუნა“ **ფლმ. 2,20**; „ცხოვნდებოდეს იგინი ერთგულ და ერთსულ“ Sin.—**8,366r**. იხ. გული; ერთგულად, ერთგულება.

**ერთგულად** სანდოდ: „ერთგულად იქმოდეს“ O, **IV მფ. 22,7**. იხ. ერთგული.

**ერთგულება** ნდობა, ერთობა, თანხმობა: „ვიდოდეთ ჩუენ ერთგულებით სახლსა ღმრთისასა“ **ფს. 54,15**; „იგინი ჰმონებდენ მას ერთგულებით“ **ნრხ. 72,17**. იხ. ერთგული.

[**ერთება**] იხ. გაერთება, გამოერთება.

**ერთ-ერთ-ი** «თითო»: „შეწიროს მისგან ერთ-ერთი“ G,—„მიართუას მისგანი თითოჲ“ O, **ლევიტ. 7,14**. იხ. ერთი.

**ერთზრახვა** თანამოაზრე; თანახმა: „ერთზრახვა იყვენით“ **I პეტრე 3,8**; „ერთსულ და ერთზრახვა იყვენით“ **ფლპ. 2,2**; „ამას ზედა ერთზრახვა იქმნეს ყოველნი“ **ატმ. 200,13**. იხ. ზრახვა.

**ერთთუალ-ი** ცალთვალა: „უმჯობეს არს შენდა ერთთუალისაჲ შესლვად ცხორებასა“ **მთ. 18,9**. იხ. თუალი.

**ერთი-ერთ-ი** «თითო», ერთმანეთი: „შეწიროს მისგან ერთი-ერთი“ G,—„მოართუას მისგანი თითოჲ“ O, **ლევიტ. 7,14**; „მთავართა მათგანნი... ერთი-ერთსა ჭდებოდა“ **რიფს. 167,35**; „ღაღადებდეს ერთი-ერთისა მიმართ“ I, **ეს. 6,2**; „შეკრბენ ერთი-ერთად ქალაქსა“ O, **ზაქ. 8,21**. იხ. ერთი.

**ერთიერთას** «ურთიერთას»: „ნუგეშინის-სცემდით ურთიერთას და აღაშენებდით ერთიერთას“ **I თეს. 5,11**; „ერთიერთას ზრახვიდეს“ **მ. ცხ. 225r**. იხ. ერთიერთი.

**ერთ-ი იგ-ი** «სხუაჲ იგი», «მეორე»: „მოეგო... ვითარცა ერთი იგი“ DE,—„მოეგო... ვითარცა იგი სხუაჲ“ **ლ. 6,10**; „ბრძანა ერთისაჲ მის წარმოდგინებად“ I,—„ბრძანა წარმოდგინებაჲ მეორისაჲ მის“ O, **დან. 13,56**. იხ. იგი.

**ერთი-მეორე** ერთმანეთი: „ერთი-მეორესა შთავითხევთ მთხრებლად წარწყმედისა“ **მ. ცხ. 35v**; „შორს ერთი-მეორისაგან“ **მ. ცხ. 103v**; „უკუეთუ ვინმე იპოვის... ერთი მეორისა მეშუელი“ **ი.-ე. 36,17**. იხ. მეორე.

**ერთ-ი სხუა-ჲ** «მერმე», მეორე: „იყო... ერთი სხუაჲ მარიამ“ DE,—„იყო... მერმე მარიამი“ C, **მთ. 27,61**. იხ. სხუაჲ.

**ერთკაკა** «ცალკაკა», ცალყვერა: „არა მოუჴდეს კაცი... ცალკაკაჲ“ G,—„ნუ მოვალნ კაცი... ერთკაკაჲ“ pb., **ლევიტ. 21, 20**. იხ. კაკა.

**ერთკერძო** ცალკე, ცალ მხარეს: „დადგა ერთკერძო“ **ფლკტ. 143,13**; „განდგეს ერთკერძო და ჰხედვიდეს“ **თომა მოც. 17,11**. იხ. კერძო.

**ერთკერძო-ჲ** ერთი მხარე, ცალკე: „ერთკერძოჲ იგი კრებული სადუკეველთაჲ არს“ **საქ. მოც. 23,6**. იხ. კერძო.

**ერთკერძოჲცა** მეორე, სხვა: „მიუპყარ ერთკერძოჲცა“ **ლ. 6,29**. იხ. კერძო.

**ერთმანერთ-ი** ერთმანეთი: „იხილნიან... ძმათაგანნი გინა ერთმანერთსა თანა უბნობად“ **ი.-ე. 35,29**. იხ. ერთი.

**ერთობა** ერთიანობა, თანასწორობა: „ისწრაფდით დამარხვად ერთობასა მას სულისასა“ **ეფეს. 4,3**; „რაჲ ერთობაჲ არს ტაძრისა... კერპთა თანა“ **ფლკტ. 151,37**; „ერთობასა ძისასა მამისა თანა აჩუენებს“ **უწყ. ი. ევ. 77,46**; „ერთითა მით ერთობითა ერთად“ **ოქრ.-გურიტ. 225,7**; „სჳმეონ და ლევი აღასრულეს უშჯულოვებაჲ ერთობითა თჳსითა“ **იპ. რომ.-კურთხ. ისაკ და იაკ. 64,6**. იხ. ერთი.

**ერთობით** ერთად, საერთოდ; «ერთსულად», ერთხელვე: „მოიწინეს ერთობით სოფელსა მას სომხითისასა“ **რიფს. 177,24**; „ამისა მოიწინეს ყოველნი ერთობით“ **ატმ. 102,7**; „მბრძოლსა ჴელსა შენსა აქებდეს ერთობით“ O,—„ბრძოლა ჴელისა შენისა აქეს ერთსულად“ pb., **სიბრ. სოლ. 10,20**. იხ. ერთობა.

**ერთსახე, ერცახე** ერთნაირი, ერთფერი, ერთგვარი: „ღმერთმან დაამკჳდრის ერთსახენი სახლსა“ **ფს. 67,7**; „ერთსახე არს ჭეშმარიტებაჲ“ **მრთ. D, კ. იერ.-ალდგ. 113**; „შექმნენ ორნი ბარძიმნი ერთსახენი“ **H—341,21**; „უფალმან დაამკჳდრნის ერთსახენი სახლსა“ **ბ. კეს.-ექუს. დღ. 100,24**; „არა ერცახე განჭურეტილნი... არამედ...“ **ბ. კეს.-ექუს. დღ. 114,6**. იხ. სახე.

**ერთსახედ** ერთნაირად: „მიიცვალნიან ყოველთა ერთსახედ სხუად საზღვრად“ **ბ. კეს.-ექუს. დღ. 101,25**.

**ერთსიტყუა ყოფა** შეთქმულება, შეერთება: „ერთსიტყუა იყვნეს მათ თანა“ O, **I ეზრა 9,14**. იხ. სიტყუა.

**ერთსულ, ერთსულად** ერთსულოვნად, «ერთობით»: „ერთსულ და ერთზრახვა იყვენით“ **ფლპ. 2,2**; „ერთსულ იქმნნიან მათ თანა“ O, **I ეზრა 4,21**; „ბრძოლა ჴელისა შენისა აქეს ერთსულად“ pb.,—„მბრძოლსა ჴელსა შენსა აქებდეს ერთობით“ O, **სიბრძ. სოლ. 10,20**. იხ. სული.

**ერთშაბათ-ი** კვირა: „რომელი განთენებოდა ერთშაბათად“ **მთ. 28,1**; „ერთშაბათსაცა გავაღეთ კარი იგი“ **ანან. ებრ. 42г**. იხ. შაბათი.

**ერთხოლო** მხოლოდ: „ერთხოლო მამალი არნ“ **ფიზ. XXXI,5**. იხ. ხოლო.

**ერთჴელ-ი** «უჴელო», ასონაკლულევანი: „უმჯობეს არს შენდა ერთჴელისა... შესლვაჲ“ C,—„უმჯობეს არს შენდა უჴელოჲსა შესლვად ცხორებასა“ **მრ. 9,43**. იხ. ჴელი.

**ერთჯერ** ერთხელ: „ერთჯერ და ორჯერ“ O, **ნეემ. 13, 20**; „ერთჯერ მიუდგა და იშვა“ **ფიზ. XXXIII, 12**.

**ერთჯერ-ღა** მეორედ, ერთხელ კიდევ: „რამეთუ ერთჯერ-ღა და დამუსრვილ არს აპოლონი“ **ფლკტ. 148,25**; „დამოჰკიდე ერთჯერ-ღა ქართა უკეთური ესე საქმარი ეშმაკისაჲ“ **ფლკტ. 141,10**. იხ. ჯერ.

**ერისაგან-ი, ერისგან-ი** «ერის(ა)-კაცი», «სტრატიოტი», ჯარის-კაცი, ერისკაცი, კაცი: „ერისაგანთა მათ მთავრისათა წარიყვანეს“ DE,—„ერისა-კაცთა მათ ბჭისათა წარიყვანეს“ C, **მთ. 27,27**; „ხოლო ერისაგანთა მათ... წარიყვანეს პავლე“ Ꞇ,—„ხოლო სტრატიოტთა მათ... წარიყვანეს პავლე“ Ꞁ, **საქ. მოც. 23,31**; „მიყო ჴელი ერთმან ვინმე ერისაგანმან“ **ფლკტ. 137,34**; „რაჲ ძალ-უც წარმართებად კაცსა ერისაგანსა და უფროჲს-ღა სახლსა შინა მჯდომარესა“ **მ. ცხ. 73г**; „არა ერჩდა წარჩინებულთაგანი, გარნა წურილისა ერისაგანი“ **ქ. ცხ. 145,3**; „კელართადა ებრძანა, რაჲთა ერისგანთა იგინი ისტუმრებდენ და უჯმნიდენ“ **ი.-ე. 43,8**. იხ. ერი.

**ერისა-კაც-ი, ერის-კაც-ი** «ერისაგანი», მხედარი, ჯარისკაცი; საერო პირი, მსოფლიო, მდაბიო: „ერისა-კაცთა მათ ბჭისათა წარიყვანეს“ C,—„ერისაგანთა მათ მთავრისათა წარიყვანეს“ DE, **მთ. 27,27**; „წარიყვანნა ერის-კაცნი და ასის-თავნი“ **საქ. მოც. 21,32**; „წარმოილებნ იგი განწესებულსა როჰიკსა ერის-კაცთასა“ **მ. სწ. 120,9**; „უკუეთუ მონაზონნი ხართ, რაჲსათჳს იარებით ერის-კაცთა თანა“ **მ. ცხ. 17г**; „უძჳრეს ერისაკაცთაჲსა დავისაჯებით“ **მ. ცხ. 39г**; „გლახაკი ესე ერის-კაცი ვიყავ სოფელსა შინა მყოფი“ **ი.-ე. 24,17**; „ნუ ვის აყენებთ, რომელსა უნდა ერის-კაც ყოფის“ **პავლე მოც. 51,14**. იხ. კაცი.

**ერისგან-ი** იხ. ერისაგანი.

**ერის-თავ-ი** «მთავარსპაჲპეტი», «წინამძღუარი», მხედართ-მთავარი, მთავარი, განმგებელი, ნახარარი, კუთხის მმართველი: „ვარ ერის-თავი ძალისა უფლისაჲ“ M,—„ვარ მთავარსპაჲპეტი ძალისა უფლისაჲ“ G, **ისუ ნ. 5,14**; „ერის-თავნი“ M,—„წინამძღუარნი“ G, **მსჯ. 5,5**; „წარავლინა შეკრებად მარზაპნებისა, ერის-თავთა“ I, **დან. 3,20**; „ჰრქუა... ერის-თავთა მათ ტაძრისათა“ **ლ. 22,52**; „დაადგინნა ერის-თავნი ქალაქთა იუდაჲსთა“ M, **II ნშტ. 17,2**; „შეკრბა... ერის-თავები და სოფლისა მთავრები და ძლიერნი იგი ერისანი“ I, **დან. 3,94**; „დაადგინენ მათ წილ ერის-თავნი“ **III მფ. 20,24**; „დაუტევეს ერის-თავი არმაზისი“ **ქ. ცხ. 59,8**; „შერისხნა მეფე ერის-თავსა კლარჯეთისასა“ **ქ. ცხ. 47,10**. იხ. თავი; ერისთავებრი.

**ერისთავებრ-ი** მხედრული: „სიტყუაჲ მთავარანგელოზებრი და ერისთავებრი“ **ეპ. კჳპრ.-დაფლ. 98**. იხ. ერისთავი.

**ერის-კაც-ი** იხ. ერისა-კაცი.

**ერისკაცება** საერო, სოფლის ცხოვრება: „ცხონდებოდა იგი ერისკაცებით“ **არსტ. 62,9**.

**ერისკაცობა** მხედრობა, ჯარისკაცობა, საერო: „დაუტევა ერისკაცობაჲ თჳსი“ **ლონგ. 188,17**; „ყოველი ხატი ერისკაცობისაჲ შეურაცხ-უყოფიეს“ **ბალ. 51,24**. იხ. კაცობა.

**ერისკაცობისა მოდგამ-ი** თანამოსაგრე, თანამბრძოლი: „იხილეთ, ძმანო ჩემნო და ერისკაცობისა მოდგამნო“ **მსკ. 31,5**. იხ. მოდგამი.

**ერისკაცობრივ-ი** საერო, სამოქალაქო: „შეგიმოსიეს... სქემაჲ ანგელოზებრივი, და ქცევაჲ და განგებაჲ—ერისკაცობრივი“ **მ. სწ. 263,31**. იხ. კაცობრივი.

**ერის-კრება** ხალხის შეკრებილება, აურზაური; «მიმოქცეულობა»: „მოვიდა თჳსი ჩემი თორნიკ და მისითა გზითა დიდთა შუღლთა შთავარდი და ერის-კრებასა“ **ი.-ე. 24,21**; „ერის-კრებას ჰყოფს შენ ზედა ამოს“ O,—„მიმოქცეულებათა ჰყოფს ძჳნად შენდა ამმოს“ pb., **ამოს. 7,10**. იხ კრება.

**ერის-მთავარ-ი** სპასპეტი, მხედართ-მთავარი: „მიუგეს... ერის-მთავარმან ერისა მისისამან“ O, **დაბ. 21, 22**; „არა მცირე პატივი მიატყჳს (მჴედარმან) თავსა თჳსსა ერის-მთავრისაგან და მეფისა“ **მ. სწ. 107,22**. იხ. მთავარი.

**ერისმთავრობა** საერისთავო: „ერსა ჰკრებ ჩემისაგან ერისმთავრობისა“ **პავლე მოც. 51,8**. იხ. მთავრობა.

**ერის-მძღუარ-ი** მხედართ-მთავარი, «სპათ-მძღუარი»: „ვიდრემდე მთავარმან ერის-მძღუარმან იჴსნეს ტყუე“ O,—„ვიდრემდის მთავარ სპათ-მძღუარმან იჴსნას ტყუეობა“ pb., **დან. 8,11**. იხ. მძღუარი.

**ერის-წყეულ-ი** საჯაროდ დაწყევლილი: „რომელნი ძნიად ფრდიდენ იფქლსა—ერის-წყეულ“ O, **იგ. სოლ. 11,26**. იხ. წყევლა.

**ერმრავლობა** დიდი ლხინი, მხიარულება: „განვაშორო მას სიხარული ერმრავლობისაჲ“ **ბარ. 4,34**. იხ. მრავლობა.

**ერობა** «ტომი», გუნდი, ჯარი: „ერობისაებრ მათისა“ G,—„ტომად-ტომადი მათი“ pb., **რიცხ. 4,2**; „ერობისაებრ მათისა“ G, **რიცხ. 1,20**. იხ. ერი.

**ვინმე** რომელიმე, ერთი ვინმე, ერთი: „კეთროვანი ვინმე მოუჴდა“ **მთ. 8,2**; „უკუეთუ ვინმე მე მსახურებდეს“ **ი. 12,26**; „უკუეთუ ვინმე რტოთა მათგანი გარდასტყდეს“ **ჰრომ. 11,17**; „მო-ვინმე-იყვანნეს“ **ფლკტ. 133,6**; „გცეს თუ ვინმე მარჯუენესა ყურიმალსა“ **მთ. 5,39**; „ერთმან ვინმე იესუჲსთანამან მიყო ჴელი“ **მთ. 26,51**; „მი-ვინმე-უგო შჯულის-მეცნიერმან“ **ლ. 11,45**; „კაცსა თუ ვისმე ედგას ასი ცხოვარი“ **მთ. 18,12**; „უკუეთუ ვისმე უყუარდე მე“ **ი. 14,23**; „კაცისა ვისგანმე განაძო ეშმაკი“ **ლ. 11,14**; „უკუეთუ გაქსოვს რაჲმე ბოროტი ვისთჳსმე“ **მრ. 11,25**; „ასისთავისა ვისმე მონაჲ სნეულ იყო“ **ლ. 7,2**; „წარვედით ქალაქად კაცისა ვისამე“ **მთ. 26,18**; „იწყეს ვიეთმე ნერწყუვად პირსა მისსა“ **მრ. 14,65**; „მი-ვიეთმე-უგეს მწიგნობართა და ჰრქუეს“ **ლ. 20,39**; „თქუა ვიეთამე (ვიეთდამე C) მიმართ იგავი ესე“ **ლ. 18,9**; „ვიეთნიმე მათგანნი იტყოდეს“ **ი. 11,37**; „უკუეთუ ვიეთნიმე შეიპყრნეთ, შეპყრობილ იყვნენ“ **ი. 20,23**. იხ. ვინ.

**ვიპერბერეტოს** ოქტომბერი: „თუესა ვიპერბერეტოსსა, რომელ არს ოკდონბერი“ H—**341,720**.

**ვირ-ი** «კარაული»: „დამო-თუმცა-ეკიდა ფქვლი ვირით საფქველი ყელსა მისსა“ **მთ. 18,6**; „ზე ზის... კიცუსა ვირსა“ C,—„ზე ზის... ნაშობსა კარაულისასა“ DE, **მთ. 21,5**; „პოვა იესუ ვირი ერთი და დაჯდა მას ზედა“ **ი. 12,14**; „ვირიცა არა იცოხნის, არცა ჭლაკნი განპებულ ასხენ“ **ხ. გაბ.-დაჯდ. 133,33**.

**ვირდევ-ი** onocentaurus: „ვირდევნი მუნ დაემკჳდრნენ“ I, **ეს. 13,22**. იხ. დევი.

**ვირ-ი ველურ-ი** onager, asinus agrestis vel sylvestris: „ვირთა თანა ველურთა იყო მკჳდრობაჲ მისი“ O, **დან. 5,21**. იხ. ველური.

**ვირკურო** onocentaurus: „ეგრეცა ვირკუროთაჲ (ხატი მათი)“ **ფიზ. XVI,20**. იხ. კურო.

**ვის-ი**: „ვისი ძჱ არს იგი“ **მთ. 22,42**; „ვისი უნდეს ძესა გამოცხადებად, გამოუცხადოს“ **ლ. 10,22**; „ვისი ბრალი არს?“ **ი. 9,2**; „ვისსა ვაჲ, ვისსა შფოთი“ O, **იგ. სოლ. 23,29**. იხ. არავისი, ვისიმე.

**ვისიმე**: „ძმაჲ თუ ვისიმე მოკუდეს“ **მრ. 12,19**; „მო-რაჲ-ვიდოდა იესუ სახლსა ვისსამე მთავრისა ფარისეველისასა“ **ლ. 14,1**. იხ. ვისი.

**ვიტყოდე, ვიტყოდი, ვიტყჳ** იხ. სიტყუა.

**[ვიწყება]** იხ. დავიწყება, მოვიწყე, შევიწყება.

**ვლა** «მოთხვა»: „ვლოს ყოველსა ზედა ზღუდესა თქუენსა“ pb.,—„იმოთხვიდეს ყოველთა ზედა ზღუდეთა თქუენთა“ O, **ეს. 8,7**; „ვითარცა ვლე მე მას შინა ათი დღჱ“ **მარკ. 248**. იხ. გავლა, გამოვლა, განვლა, გარდამავალი, გარდამავალობა, გარდავლა, გარე-მივლა, თანა-წარვლა, მივლა, მიმოვლა, მოვლა, შევლა, წარვლა, წარმოვლა, წარუვალი, წიაღ-აღვლა, წიაღ-ვლა, წიაღ-მოვლა.

**ვლდომა, ვლდოლმა**(!) რბენა, რბოლა: „ვლდომად იწყოს ბასაანით“ **იპ. რომ.-კურთხ. მოს. 182,10**. „იწყონ ვლდოლმად შენ წინაშე“ O, **I მფ. 10,2**.

**[ვლება]** სმა. იხ. მოვლება.

**ვლება** იხ. განვლება, მავლებელი.

**ვლენა**: „(ჭამლნი) შეასხნეს მას და ავლენდეს“ H—**2251, 354r**. იხ. განვლენა.

**ვლინება** ტარება: „ავლინე კაცი თავსა ზედა ჩუენსა“ **ფს. 65, 12**; „ორმეოც წელ ავლინენ იგინი უდაბნოსა მას ზედა“ O, **ნეემ. 9,21**; „ვავლინნე იგინი (ალაგთა)“ I, **ეს. 42,16**. იხ. აღვლინება, აღმოვლინება, გამოვლინება, განვლინება, გარდამოვლინება, [მავლინებელი], მივლინება, მოვლინება, მომავლინებელი, ნავის-მავლინებელი, შევლინება, შემოვლინება, წარვლინება, წარმოვლინება.

**ვლტობა, ლტობა** დასველება: „ავლტობდით ცრემლითა საკურთხეველსა უფლისასა“ O, **მალ. 2,13**.

**ვლტოლა** «განშორება», გაქცევა, რბენა: „რომელი-იგი ჩუენგან ივლტოდა“ B,—„რომელი-იგი განგუეშორა ჩუენგან“ A, **სბსტ. 136,13**; „ივლტოდე ეგჳპტედ“ **მთ. 2,13**; „სიჭაბუკისა მათ გულის-თქუმათა ევლტოდი“ **II ტიმ. 2,22**; „ივლტოდიან დღისი“ O, **ნაუმ 2,5**; „ივლტოდეს ერთბამად“ I, **იერემ. 46,21**; „ვიდრე ივლტი, ჵ კაცო“ **ოქრ.-მარხ. და იონ. 104,10**; „ევლტოდე და ნუ ჰყოვნი ადგილსა მას“ O, **იგ. სოლ. 9,18**; „ვითარცა ვინ ევლტინ პირსა ბრძოლისასა“ O, **ზირ. 40,7**; „სივლტოლით ივლტოდიან წინაშე ჩუენსა“ O, **მსჯ. 20,39**; „ოხრისა მათისაგან ივლტიედ ყოველნი“ **მ. სწ. 13,8**.

**ვლტოლ(ვ)ილ-ი** გაქცეული, განშორებული: „ყოველნი მთავარნი შენნი ვლტოლვილ არიან“ **სიბრძ. სოლ. 17,2**; „ვლტოლილნი ქმართაგან თჳსთა“ **ფლპ. მოც. 7,35**; „ვითარცა ყრმაჲ შეშინებული, შენდამი ვლტოლვილ“ **ფლკტ. 141,29**. იხ. განვლტოლა(-ილი), განლტოლვილი, მი(ვ)ლტოლა, მისალტოლავი, მისალტოლველი, მოვლტოლა, სივლტოლა, შევლტოლა, წარვლტოლა.

**ვნება** «უკეთურობა», «შეხუდომა ჭირისა», შეცოდება, ზიანის მიყენება, ტკივილი, თავს-გადახდომა, დასჯა, «მიხუეჭა», «მოხუეჭა»: „წინაწარმეტყუელსა ჩემსა ნუ ავნებთ“ Ꞇ,—„წინაწარმეტყუელთა ჩემთა შორის ნუ უკეთურობთ“ Ꞁ, **ფს. 104,15**; „მრავალი მევნო მე ჩუენებით დღეს მაგისთჳს“ DE,—„მრავალი ჭირი შემხუდა მე დღეს ჩუენებით მაგისთჳს“ **მთ. 27,19**; „არარაჲ თქუენ გავნოს“ **ლ. 10,19**; „მზემან დღისი შენ არა გავნოს“ **ფს. 120,6**; „არავისავნებდენ და არცა უნასებდენ“ I, **ეს. 65,25**; „ნუ რას ვის ავნებ“ **ფლკტ. 154,31**; „არარაჲ ევნებოდა მათთჳს“ O, **ზაქ. 11,5**; „ესოდენი გევნო ცუდად“ **გალატ. 3,4**; „რომელმან-იგი ივნო ჩუენთჳს“ **ფლპ. მოც. 6,42**; „არა ავნო მოყუასსა შენსა“ pb.,—„არა მიჰხუეჭო მოყუასსა“ G, **ლევიტ. 19,13**; „ვნებისა მისთჳს, რომელ ავნო“ pb.,—„მონახუეჭი, რომელი მოიხუეჭა“ G, **ლევიტ. 6,4**.

**ვნება** ტანჯვა, დასჯა, ზიანი, სენი; «მონახუეჭი»; «პასქა»: „ვნებაჲცა თავს-დებად მისთჳს“ **ფლკტ. 137, 13**; „ვნებისა მისთჳს, რომელ ავნო“ O, **ლევიტ. 6,4**; „ვნებაჲ თავისაჲ და სალმობაჲ ფერჴთაჲ“ **ოქრ.-მარხ. და იონ. 109,12**; „არა ვინაჲ იყოს ვნებაჲ“ **ხ. გაბ.-მოც. საჴს. 96,18**; „ვნებისა მისთჳს, რომელ ავნო“ O,—„მონახუეჭი, რომელი მოიხუეჭა“ G, **ლევიტ. 6,4**; „იყო პასქაჲ იგი, რომელ არს ვნებაჲ“ **მრ. 14,1**.

**ვნება** «ზატიკი», «პასექი», «პასქა»: „იყო დღესასწაული იგი ვნებათაჲ“ C,—„იყო პასქაჲ იგი, რომელ არს ვნებაჲ“ **მრ. 14,1**; „ვნებაჲ (ზატიკი C) ყოფად არს“ **მთ. 26,2**; „იყო მახლობელ პასექი, დღესასწაული იგი ჰურიათაჲ“ DE,—„მახლობელ იყო ზატიკი იგი ჰურიათაჲ“ **ი. 11,55**.

**ვნება** საპასექოდ დასაკლავი კრავი, «პასქა»: „მზა-უყვეს მას პასქაჲ იგი, რომელ არს ვნებაჲ“ **მთ. 26, 19**; „სადა გ̃ებავს, და განგიმზადოთ შენ, რაჲთა ჰშჭამო ვნებაჲ ესე“ **მრ. 14,12**; „სადა არს ვანი იგი ჩემი, სადა ვნებათაჲ იგი მოწაფეთა ჩემთა თანა შევჭამო“ C, **მრ. 14, 14**; „მომზადეს ვნებაჲ იგი“ **მრ. 14,16**; „რაჟამს ვნება-თასა მას დაჰკლვიდეს“ **მრ. 14,12**.

**ვნებულ-ი** ჩაგრული, სნეული, შეწუხება, შეჭირვე-ბა; საპყარი: „ყვის სამართალი ვნებულთაჲ“ **ფს. 145,7**; „განარინე ვნებული ჴელთაგან მავნებელთასა“ O, **ზირ. 4,9**; „მრავალნი ვნებულნი... განკურნნა“ **მრთ. A, ანტ. დ. 26r**; „ვნებულ იყო იგი მრავალთა მიმართ მკურნალთა“ DE, **მრ. 5,26**; „ვნებულნი ასოჲთა“ **ნრს. 70,7**. იხ. ვნებულება, მავნებელი, სავნებელი, სავნო, უვნე-ბელი.

**ვნებულება** სენი: „ესრეთ მცირედ დაჰვიწყდების ყოველივე ვნებულებაჲ ოდენ“ **მ. ცხ. 74r**. იხ. ვნება.

**ვრდომა*** ვარდნა: „მჴედარი უკუნ ვარდა“ **იპ. რომ.-კურთხ. ისაკ და იაკ. 92,5**.

**ვრდომილ-ი** ჩავარდნილი: „მუშაკობად ვრდომილ ხარ“ **მსკ. 36,7**. იხ. გამოვრდომა, განვრდომა, გარდავრდომა, გარდამოვრდომა(-ილი), დავრდომა(-ილი), დავრდომილობა, დამოვრდომა, მი(ვ)რდომა, მიმოვრდომა, მოვრდომა, მორ-დომა, შევრდომა, შერდომა, შთავრდომა, შთამოვრდომა, წარვრდომა.

**ვრცელ-ი** «ფართო»; წყვილი ძარღვი საჯდომთან: „ქუეყანაჲ ვრცელი“ G,—„ქუეყანაჲ იგი ფართო არს ფრიად“ M, **მსჯ. 18,10**; „ვრცელ არს გზაჲ“ **მთ. 7,13**; „ესე ზღუაჲ დიდი და ვრცელი“ **ფს. 103,25**. „შეახო ვრცელსა ბარკლისა მისისასა“ O, **დაბ. 32,25**. იხ. განვრ-ცელება, [ვრცელება], სივრცე.

**ვრცინ-ი** mustela: „ნუ შჭამთ ვრცინსა“ **ფიზ. XXIV, 2**.

**ვრცინ-ი და თაგუ** «თაგუ-ქურცინი», mus araneus, sive mustela: „არაწმიდა არიან... ვრცინი და თაგჳ“ G,—„არაწმიდა არს... თაგუ-ქურცინი“ O, **ლევიტ. 11,30**.

**[ვრცობა, ვრცომა]** იხ. გა(ნ)ვრცობა, განვრცომა.

**[ვსება]** ქრობა. იხ. დავსება, დაუვსებელი.

**ვსება** ავსება, ამოღება: „ივსეს წყალი ჯურღმულისა-გან“ M, **I ნშტ. 11,18**; „არცა მოვიღე აქა ვსებად წყლისა“ **ი. 4,15**. იხ. აღვსება (-ული), აღმოვსება, აღმომავ-სებელი, განვსება, განსავსე, სავსება, სავსებელი.

## ზ

**ზენ** ქართული ანბნის მეშვიდე ასო, რიცხვითი მნიშვნელობა—7.

**ზავ-ი** აღთქმა, პირობა, «ნაძლევი»: „არღარა ინება ზა-ვი“ **ქ. ცხ. 25,10**; „სიკუდილსა თანა ზავნი (ვყავთ)“ pb.,—„სიკუდილსა თანა ნაძლევი (ვყავთ)“ I, **ეს. 28,15**. იხ. დაზავება, მოზავება, მომზავებელი, უზავი.

**ზავება** შერევა: „ნუუკუე ღჳნოსა წყალი ჰზაო“ Ath.—**11,272r**; „უზავებნ ღჳნოსა და ასუამს“ **A—35,850v**. „ღჳნოჲ **ზავებული** ცხელითა წყლითა“ **მ. ცხ. 211r**; „უქმ-ნიან... ზავებული, ე. ი. არს თერმონი წყლითა“ **მ. ცხ.(?)** იხ. აღზავება(-ული), განზავება, თანა-შეზავება, თხლე-შეზავებული, კეთილად-შეზავება, მოზავება, შეზავება, შეზა-ვებულება.

**[ზავება]** შერიგება, პირობის დადება. იხ. ზავი.

**ზაკუვა** ვერაგობა, მოტყუება, ფანდი, ღალატობა; «მრავალღონეობა»: „არცა ვზაკუავთ სიტყუასა ღმრთისასა“ **II კორ. 4,2**; „ენითა მათითა ზაკუვენ“ **ფს. 5,10**; „მზაკუავს მე უშჯულოჲ ესე“ **ანდ.-ანატ. 209, 20**; „ზაკუეს მას და დასცეს იგი სახლსა მას“ O, **IV მფ. 12,20**.

**ზაკუვა, ზაკვა** «ზაკულება», «მრავალღონეობა», «სი-ცრუვე», «ორგულება», ვერაგობა, ღალატი: „ეტ-ყოდა... არა თუ გულითად, არამედ ზაკუვით“ **H—341, 649**; „რომლისა თანა ზაკუვაჲ (ზაკვაჲ D) არა არს“ **ი. 1,47**; „ზაკუვა (სიცრუვჱ DE) არა არს მის თანა“ **ი. 7,18**; „ყვეს მათცა ზაკუვით“ M,—„ყვეს რაჲმე მათცა მრავალღონეობით“ G, **ისუ ნ. 9,4**; „გუელმან აცთუ-ნა ევა ზაკუვითა (ზაკულებითა pb.) თჳსითა“ **II კორ. 11,3**; „სავსე ხართ ზაკუვითა (ორგულებითა DE)“ **მთ. 23,28**; „ზაკუვაჲ იძმაცჳს“ **ფიზ. 1,7**; „ზაკუ-ვანი მათთჳს იზრახებოდეს“ **ბ. კეს.-40 მარტ. 116,40**; „რაჲთა იესუ ზაკუვით შეიპყრან“ **მრ. 7,22**; „სავსეო ყოვ-ლითა ზაკუვითა“ **საქ. მოც. 13,10**; „ზაკუვასა რავ-დენსა დაურწყავთ საბრჭედ ძმათა ჩუენთა“ **მ. სწ. 29,7**; „ყვეს მათცა ზაკუვით“ M,—„ყვეს რაჲმე მათცა მრა-ვალღონეობით“ G, **ისუ ნ. 9,4**. იხ. მოზაკუვა.

**ზაკულ-ი** ცბიერი, «მზაკუვარი»: „მოისპე შენგან პირი ზა-კული“ O, **იგ. სოლ. 4,24**; „იტყოდეს ჩემთჳს ბაგითა ზა-კულითა“ Ꮯ, **ფს. 107,2**; „მუშაკნი ზაკულნი (მოქ-მედნი მზაკუვარნი Q) გარდაიცვალნიან მოციქულად ქრისტესად“ **II კორ. 11,13**. იხ. მზაკუვარი, მზაკუვარება, უზაკუველი.

**ზაკულება** «ზაკუვა», «უკეთურება», «ორგულება», ვერაგობა, ღალატი: „გუელმან აცთუნა ევა ზაკულე-ბითა (ზაკუვითა) თჳსითა“ pb., **II კორ. 11,3**; „გუ-ლისჯმა-ყო ზაკულებაჲ (უკეთურებაჲ C) იგი მათი“ **მთ. 22,18**; „უწყოდა ზაკულებაჲ იგი მათი“ C,—„იცო-და ორგულებაჲ მათი“ DE, **მრ. 12,15**; „ვსძლოთ მტერ-სა მას და ზაკულებასა ეშმაკისასა“ **რიფს. 164,17**; „აღადგინნა ბრძოლანი... ყოვლითა ვერაგობითა და ზაკუ-ლებითა მისითა“ **მ. სწ. 109,5**. იხ. ზაკუვა.

* „ვრდომასთან“ დამოწმებულია მაგალითი „ვარდნაზე“. ეს შეცდომა ზოგ ზმნისწინიან ფორმასთანაც მეორდება. (რედ.).

**ზამ** იხ. ზმა.

**ზამბიკ-ი** ნიქარა: „თჳთ ვითარცა მარგალიტი საშოვალ ფიცართა ზამბიკისათა“ **ეპ. კჳპრ.-ალვს. 227,17.**

**ზამბილ-ი** კალათა: „შთაასხა ოქროჲ იგი ზამბილსა“ **მ. ცხ. 170v**; „ზამბილსა ჩაყარნა მცირენი რაჲმე ღნჭანი ქჳშისანი“ **მ. ცხ. 225r.**

**ზამთარ-ი:** „ნუუკუე ზამთარ იყოს“ **ფიზ. XV, 23**; „ზამთარი იყო“ **ი. 10,22**; „აჰა ზამთარი წარჴდა“ **O, ქება 2,11**; „რაჲთა წარჴდეს ზამთარი ესე, ამათ ქრისტეანეთა ზედა აღდგომილი“ **ვარ. 805**; „დააყუდე ზამთარი ესე აღდგომილი“ Sin.—**11, 231r**; „წჳმაჲ ზამთრისაჲ მოსცეს მათ“ **O, ზაქ. 10,1**; „არა იყოს სივლტოლაჲ თქუენი ზამთარსა“ **მთ. 24,20**; „ზამთრისა შემოსლვასა ჰაერნი შეიცვალნიან“ **მ. სწ. 311,12**; „მოკლა ლომი დღეთა ზამთრისათა“ **M, I ნშტ. 11,22**; „იქცევინ შიშუელი დღეთა ზამთრისათა“ **ფლპ. მოც. 8,1.** იხ. დაზამთრება, ზამთრის, საზამთრო.

**ზამთრის** ზამთარში, ზამთრობას: „რაჲთა არა იყოს სივლტოლაჲ თქუენი ზამთრის“ C, **მრ. 13,18**; „არავინ მოიმკის, არა თუ სთესის ზამთრის“ **ვარ. 805**; „ყრმაჲ ზამთრის სიცივესა იქცევინ შიშუელი“ **მ. სწ. 300,1.** იხ. **ზამთარი.**

**ზანდუკ-ი** ყუთი: „მომართუთ ზანდუკი იგი თუალებისაჲ, და მოიღეს. მაშინ განაღო ზანდუკი იგი და იწყო აღმოღებად ქვებსა მას და მარგალიტებსა“ **მ. ცხ. 52v.**

**ზანდუკ-ი** საძიებელი, ცხრილი წიგნისა: „ზანდუკი საწელიწდოჲ, გამოკრებული სახარებისაჲ, საძიებელი“ Q—**1062**; „განთესულნი არღარა დავწერენ ამისთჳს, რამეთუ ზანდუკი მასვე მოასწავებს“ A—**484,10r**; „შევწირე ოთხთავი ერთი სრული და გამოკრებული ზანდუკითა და კამარითა“ A—**484, 315.**

**ზანდუკ-ი** ხორცის ფერი, «წითელი»: „რომელ ზანდუკითა გამონიშნული (წითლითა გამონიშნული A—**1335,2v**) მოგასწავოს“ H—**1660**; „რომელი იგი ზანდუკითა არს (რიცხჳ), აუწყებს თითოეულისა წიგნისა წამებათა განწესებასა“ S—**407.**

**ზარ-ი** შიში: „დაეცა მათ ზედა ზარი და შიში ფრიადი“ **O, ნეემ. 6,15**; „კელარი იგი შეიპყრა შიშმან და ზარმან ფრიადმან“ **მ. ცხ. 424r.** იხ. მოზარე, საზარელი, სიზარე, შეზარება.

**ზარ-ი** მწყობრი, გუნდი; **ხალხი:** „აჰა ესერა ზარი დიდი წარმოჰვლიდა, და იტყოდეს წარმავალნი...“ **მ. ცხ. 311v.**

**ზარაურთ-ი** «ზედ-დასასხმელი საჭელითა», ჯუბა: „მოუღოს ღმერთმან... ძოწეულები და ზარაურთები“ O,—„მოსპობს უფალი... ზედ-დასასხმელთა საჭელითა“ pb., **ეს. 3,21.**

**ზარგანჭდილ-ი** შეშინებული, შეძრწუნებული: „ზარგანჭდილ იქმნა შიშისაგან და მოკუდა“ **მ. ცხ. 150v**; „შიშით და ძწოლით ზარგანჭდილნი თაყუანის-სცემენ“ **მ. სწ. 106,28.** იხ. განჭდილი (განჭდა).

**ზარდ** იხ. ზრდა.

**[ზარდლ-ი]** იხ. დედაზარდლი.

**[ზარება]** იხ. დაზარება, შეზარება.

**ზარის-ასაჭდელ-ი** შესაშინებელი: „ადგილსა მას შესაძრწუნებელსა და ზარის-ასაჭდელსა“ **მ. სწ. 14,37.**

**ზარის-განჭდა:** „შესწყდნის... ზარის-განჭდანი ჯორცთანი“ **ოქრ.-მარხ. და იონ. 109,15.** იხ. განჭდა.

**ზარის-განჭდომა** შეშინება, შეკრთომა: „ზარი განჰჭდა შიშითა“ **საქ. მოც. 10,4**; „არცა ზარი განჰჭდეს, არცა... ეშინოდის, არცა იბრძვოდის, არცა დაინთქას“ **ფლკტ. 135,2**; „ზარსა განგუჭდის ჩუენ სიტყჳთა“ **ოქრ.-მარხ. და იონ. 102,31.** იხ. განჭდომა.

**ზარის-დაცემა** შეშინება: „ზარი დამეცის შიშისაჲ“ **მ. ცხ. 202v.** იხ. დაცემა.

**ზარის-საჭდელ-ი:** „არა არს მას შინა კაცი ზარის-საჭდელ“ Ath.—**11,290r.** იხ. საჭდელი.

**ზარმაც-ი** მედგარი: „ჵ ზარმაცო, ვიდრემდის მდებარე ხარ, ანუ ოდეს ასდგე ძილისაგან?“ A—**92,167.**

**ზარნასოვ-ი** «სოვი», სვავი; vultur: „არა შჭამნეთ... სოვი და ძერქორი“ G,—„არა შჭამოთ... ზარნასოვი, ძერქორი“ **O, ლევიტ. 11,14.**

**ზარტეხილ-ი** შემკრთალი: „ზარტეხილ იქმნის სული იგი, რაჟამს გიხილის შენ“ **მ. სწ. 220,14.** იხ. ტეხილი (ტეხა).

**ზარხუ:** „(ხატი)... თეთროანად დახატული, ზარხუდ მოჭედილი“ **წყაროსთ. ოთხთ.-ანდერძი.**

**ზარ-ჭდა** შეშინება, შეძრწუნება: „ზარ-ჭდიდა მსახურთა თჳსთა“ **ფლკტ. 145,31.** იხ. ჭდა.

**ზატიკ-ი** «ვნება», «პასექი, დღესასწაული ჰურიათაჲ», მსხვერპლი: „ზატიკი (ვნებაჲ DE) ყოფად არს“ **მთ. 26,2**; „მახლობელ იყო ზატიკი იგი ჰურიათაჲ“ C,—„იყო მახლობელ პასექი, დღესასწაული იგი ჰურიათაჲ“ **ი. 11,55**; „ყო იოსია მეფემან ზატიკი იგი უფლისაჲ იერუსალჱმს“ **O, I ეზრა 1,1**; „ყვეს ზატიკი იგი ბალარჯობისაჲ შჳდ დღჱ“ **O, I ეზრა 7,14**; „შემდგომად ზატიკისა აღიყვანოს იგი“ **საქ. მოც. 12,4**; „ზატიკად ჩუენდა დაიკლა ქრისტე“ **I კორ. 5,7**; „დაიკლა ზატიკად ჩუენდა კრავი იგი ღმრთისაჲ“ **მ. სწ. 218,25.** იხ. ზატიკობა.

**ზატიკობა** დღესასწაულობა: „ამიერითგან ვზატიკობდეთ ნუ ცომითა მით ძუელითა“ **I კორ. 5,8.**

**ზატიკობა** პასექი, «მედღესასწაულენი»: „დღესასწაულსა ამას ზატიკობისასა ერთი პყრობილთაგანი განტევებად“ **ანან. ებრ. 199,8**; „განვლო... ჭმითა ზატიკობისაჲთა“ Ꭲ,—„განვლო... ჭმითა მედღესასწაულეთაჲთა“ Ꮖ, **ფს. 41,5** იხ. ზატიკი.

**ზაფხულ-ი** «არე»: „ახლოს არნ ზაფხული“ DE,—„ახლოს არნ არჱ“ C, **მთ. 24,32**; „დღეთა მათ ზაფხულისათა“ **O, ზირ. 24,32.** იხ. ზაფხულის, საზაფხულო.

**ზაფხულის** ზაფხულს: „განჰმზადიან ზაფხულის საზრდელი“ **O, იგ. სოლ. 30,25**; „ზაფხულის-მეა ანუ ხილისა მოკლებასა იყოს (აღდგომაჲ)?“ **კ. იერ.-აღდგომ. 156,1**; „ვანიმზადის საზრდელი ზაფხულის“ **O, იგ. სოლ. 6,8**; „ზაფხულის და ზამთრის იყოს ესრე“ **O, ზაქ. 14,8.** იხ. ზაფხული.

**ზაქო** ეზო: „აჰა ესერა სახე... ზაქოჲ ქორებისაჲ და საუნჯეთა მათ შინაგანთა“ **M, I ნშტ. 28,20.**

**ზახება** «ჴმა-ყოფა», ძახება, ყვირილი, ღმუილი: „მოვალს... ზახებად და მისლვად ზედა მტერთა თჳსთა“ O,—„ჴმა-ყოს მტერთა მისთა ზედა“ G, **ეს. 42,13**; „მტერთა შენთა იზახეს“ **ფს. 82,3**; „მეფჱ, რომელი იზახებნ თესლთა ზედა“ O, **იგ. სოლ. 30,31**; „ვითარცა ლომი იზახებდეს“ O, **ოვსე 11,10**; „ჴმაჲ **ზახებისაჲ** ლომთაჲ“ O, **ზაქ. 11,3**; „ჴმისაგან ზახებისა მისისა (განრყუნა ქუეყანაჲ)“ O, **ეზეკ. 19,7**. იხ. აღზახება, ზახილი.

**[ზახვა]** იხ. აღზახვა(-ლი); აღძახვა(-ილი), მოზახული.

**ზახილ-ი** «ბრდღუენა»: „მის ზედა იზახდეს ლომნი“ pb.,—“მის ზედა იბრდღუენდეს ლომნი“ O, **იერემ. 2,15**. იხ. აღზახება, დაზახება, ზახება.

**ზე** «ზესკნელს», ზევით; «ზედა», «ზენა»: „უფალი, ღმერთი თქუენი, ღმერთი არს ცათა შინა, ზე (ზესკნელს M)“ G, **ისუ ნ. 2,11**; „სული ძეთა კაცთაჲ, უკუეთუ აღვალს იგი ზე“ O, **ეკლ. 3,21**; „იყო ვინმე ზე და ჩამოიჭრა ქუე“ Sin.—**11, 314v**; „საწყაული... ზე (ზედა) გარდათხეული“ **ლ. 6,38**; „ზჱთგან ვიდრე ქუედმდე“ DE,—„ზენაჲთგან ვიდრე მიქუენამდე“ C, **მთ. 27,51**. იხ. ზესთა, ზეშთა, ზესკნელი.

**ზე** დროს: „აბიათარ მღდელთ-მოძღურისა ზე“ **მრ. 2,26**; „ელისეს ზე“ **არსტ. 66,29**.

**ზე აღდგომა** წამოდგომა: „ზე აღდგა სოლომონ მეფჱ“ **III მფ. 2,19**; „ზე აღდგა“ **იზტ. 119,12**; „არა ჰნებავნ ზე აღდგომაჲ“ **მ. სწ. 235,1**. იხ. აღდგომა.

**ზე აღებულ-ი** ღია: „სამარე ზე აღებულ არს ჴორჴი მათი“ **ფს. 5,10**. იხ. აღება.

**ზებინ-ი**: „შეირტყა წელთა მისთა საბელი დანაკის-კუდისა რტოჲსაჲ, რომელ არს ზებინისაჲ“ Sin.—**11,111v**.

**ზე გარდათხეულ-ი** გადადენილი: „საწყაული... ზე (ზედა DE) გარდათხეული“ **ლ. 6,38**. იხ. გარდათხეული·

**ზეგარდამო** «მეორედ», «ზესკნელი», ზეციდან, ზემოთგან: „არა თუ ვინ იშვეს ზეგარდამო, ვერ შევიდეს სასუფეველსა ღმრთისასა“ C,—„უკუეთუ ვინმე არა იშვეს მეორედ, ვერ ჴელ-ეწიფების ხილვად სასუფეველი ღმრთისაჲ“ **ი. 3,3**; „მოუწოდოს ზეცასა ზეგარდამო“ Ⴂ,—„მოუწოდოს ცათა ზესკნელ“ Ⴀ, **ფს. 49,4**; „მომმადლე მე ზეგარდამო წარწყმედული ჩემგან ნათელი“ **ფლკტ. 138,23**; „აღასრულნა ყოველნი მცნებანი, რომელი ებრძანა მას ზეგარდამო“ **მ. სწ. 298,16**. იხ. გარდამო.

**ზეგარდამო** (ზს.) ზემო, ზეციერი: „ხოლო ზეგარდამოჲ იგი სიბრძნჱ პირველად სიწმიდე არს, მერმე მშჳდობაჲ“ **იაკ. 3,17**; „მოეცემიან კაცთა ნიჭნი იგი ზეგარდამონი, რომელსამე სიტყუაჲ...“ **მ. სწ. 310,7**. იხ. გარდამო.

**ზეგარდამომავალ-ი** ზემოდან მომავალი: „ზეგარდამომავალი იგი ყოველთა ზედა არს“ **ი. 3,31**. იხ. მავალი.

**ზეგარდამომომცემელ-ი** ზეცით მომცემელი: „იყავნ ზეგარდამო მომცემელისაგან“ **მსკ. 61,15**. იხ. მომცემელი.

**ზეგარდამოსატევებელ-ი** «ზეგარდამოსაქანელი», ჩანჩქერი: „უფსკრულმან უფსკრულსა ხადა ჴმითა ზეგარდამოსატევებელთა მისთაჲთა“ Ⴀ,—„უფსკრული უფსკრულსა ხადის ჴმითა ზეგარდამოსაქანელთა შენთაჲთა“ Ⴂ, **ფს. 14,8**. იხ. სატევებელი (ტევება).

**ზეგარდამოსაქანელ-ი** «ზეგარდამოსატევებელი», ჩანჩქერი: „უფსკრული უფსკრულსა ხადის ჴმითა ზეგარდამოსაქანელთა შენთაჲთა“ Ⴂ,—„უფსკრულმან უფსკრულსა ხადა ჴმითა ზეგარდამოსატევებელთა მისთაჲთა“ Ⴀ, **ფს. 41,8**. იხ. საქანელი.

**ზეგარდამოსრულ-ი** ზევიდან მოსული: „არა არს სიბრძნჱ ზეგარდამოსრული, არამედ ქუეყანისაჲ“ **იაკ. 3,15**. იხ. სრული (სლვა).

**ზეგე** ზეგ, მესამე დღეს: „ზეგე აღვესრულები“ **ლ. 13, 32**; „ჯერ-არს ჩემდა... ზეგე წარსლვად“ **ლ. 13,33**.

**ზედა** «ქექთა», ზე: „ყოველთა ზედა არს“ DE,—„ყოველთა ქექთა არს“ C, **ი. 3,31**; „აღვიდე ზედა ღრუბელთა“ I, **ეს. 14,14**; „აღვჴედ ზედა ზღუდესა მას ნაღუარევით კერძოსა ღამჱ“ O, **ნეემ. 2,15**; „იწყო სწავლად ზღჳს კიდესა ზედა“ **მრ. 4,1**; „პოვნეს იგინი ზღუასა მას ზედა დაბანაკებულნი“ **გამოსლ. 14,9***. იხ. ზედაჲთ, ზედაჲთ-კერძო, ზედაჲს-ზედა, ნაფურცლის-ზედა.

**ზედა-აღდგომა** ამბოხება: „ზედა-აღდგომასა თანა უფლისასა“ G, **რიცხ. 26,9**. იხ. აღდგომა.

**ზედა-აც** იხ. ზედა-დება.

**ზედა-გარდათხეულ-ი** აღსავსე, გადმომდინარე: „საწყაული... ზედა (ზე C) გარდათხეული“ **ლ. 6,38**. იხ. გარდათხეული.

**ზედა-გარდაჴდომა** გადასვლა: „ღელვანი შენნი მე ზედა-გარდამჴდეს“ **ფს. 41,8**. იხ. გარდაჴდომა.

**ზედა-დადგინება** დაყენება: „ზედა-დაადგინენ ლევიტელნი კარავსა ზედა“ G, **რიცხ. 1,50**. იხ. დადგინება.

**ზედა-დართვა** «შემატება», დამატება: „ზედა დაგერთოს თქუენ“ DE,—„შეგემატოს თქუენ“ C, **მრ. 4,24**. იხ. დართვა.

**ზედა-დაცემულ-ი** დაქცეული, დამხობილი: „სადა ზედა-დაცემულ იყო სახლი იგი შინამყოფთა მათ“ **ფლკტ. 158,32**. იხ. დაცემული (დაცემა).

**ზედა-დაწერილ-ი** «ზედაწერილი», წარწერა: „ვისი არს ხატი ესე ანუ ზედა-დაწერილი?“ C,—„ვისი არს ხატი ესე და ზედა-წერილი?“ DE, **მრ. 12,16**. იხ. დაწერილი.

**ზედა-დგომა** თავზე დგომა: „რომელი-იგი ზედა-ადგა მომკალთა მათ“ O,—„ზედა-მდგომმან“ G, **რუთ 2,6**; „ესოდენ დაჭირვებულთა მათ ზედა-ადგებინ“ **მრთ. A, ანტ. დ. 34**. „იწყეს **ზედა-დგომად** და ზრუნვიდეს საქმისა მისთჳს“ I, **I ეზრა 7,2**. იხ. დგომა.

**ზედა-დება** კისრება, ზედ დება, ზედ დგომა: „უნებელი ზედა-მაც მისლვად და ხილვად“ **ლ. 14,18**; „მასცა ზედა-აც უძლურებაჲ“ **ჰებრ. 5,2**. იხ. დება.

**ზედა-კერძო**: „აჰა ესერა ჴმაჲ ზედა-კერძო“ O, **ეზეკ. 1,25**; „აღვიღე ნაყოფი მისი ზედა-კერძო“ O, **ამოს 2,9**; „ზედა-კერძო მისა იყო სასწაული ჯუარისაჲ და ქუეკერძო ლახუარი“ Sin.—**11,397r**. იხ. კერძო.

**ზედა-მაც** იხ. ზედა-დება.

**ზედა-მდგომელ-ი**, **ზედა-მდგომ-ი** «დადგინებული»: „ჰრქუა... ზედა-მდგომელსა მას მომკალთასა“ M,—„ჰრქუა... ზედა-მდგომსა მომკალთასა“ G, **რუთ 2,5**;

* წყაროში ეს ფრაზა სხვაგვარადაა (რედ.).

„ზედა-მდგომელნი ნაყოფთა დავითის მეფისანი“ M, I ნშტ. 27,31; „ზედა-მდგომელ ვეყო ქალაქსა მას“ I, ეს. 37,35; „გყო შენ ზედა-მდგომელ სახლსა შინა უფლისასა“ I, იერემ. 29,26; „საჭურისი ერთი ზედა-მდგომელი მოლაწეთა მათ კაცთაჲ“ O, IV მფ. 25,19; „აღვადგინო სახლსა ჩემსა ზედა-მდგომელი“ O, ზაქ. 9,8; „დაადგინნა მათ ზედა ზედა-მდგომელნი საქმისანი“ O, გამოსლ. 1,11; „მოვიდეს მოსესა ყოველნი ზედა-მდგომელნი ათასის-თავთა“ pb.,—„მოუჴდეს მოსეს ყოველნი დადგინებულნი ათასის-თავებად“ G, რიცხ. 31,48. იხ. მდგომელი, მდგომი.

**ზედამდგომელობა** «კათალიკოზობა», «მაგისტრუთჳნი», ზედამდგომლობა: „ზედამდგომელობაჲ ყოველთაჲ, რომელი იწოდების მაგისტრუთჳნი და კათალიკოზობაჲ“ მრთ. C, საეკლ. უწყ. 1221. იხ. მდგომელობა; შდრ. კათალიკოსობა.

**ზედა-მიდგომა** მისვლა: „ზედა-მიადგა და ჰრქუა“ ლ. 10,40. იხ. მიდგომა.

**ზედა-მისლვა** შეტევა, ზედმისვლა, «მიმართება»: „ჩემი ზედა-მისლვაჲ უცხოთესლთაჲ“ O, II მფ. 5,19; „ზედა-მისლვა და ღაღადებაჲ“ O, იობ 39,25; „ზედა-მისლვაჲ დაიმარხა ძლევად“ O,—„მიმართებაჲ მისი დაიცუვა საძლეველად“ G, ამოს 1,11; „მათ ზედა მივჰფინო, ვითარცა წყალი, ზედა-მისლვაჲ ჩემი“ O,—„მათ ზედა მივჰფინო, ვითარცა წყალი, მიმართებანი ჩემნი“ G, ოსე 5,10. იხ. მისლვა.

**ზედა-მიწევნა** შეგნება, შეტყობინება: „ზედა-მიიწიე ბრძანებასა კჳროს მეფისასა“ I ეზრა 6,21; „ზედა-მიაწიეს“ არსტ. 62,6.

**ზედა-მიწევნა** სიბრძნე: „ზედა-მიწევნანი ვიცნე მე“ O, ეკლ. 1,17. იხ. მიწევნა.

**ზედა-მიწევნით** ზედმიწევნით, ჭეშმარიტად: „ზედა-მიწევნით მეცნიერ ვართ“ მ. ცხ. 230v; „უკუეთუ ზედა-მიწევნით არა იცოდიან, ყოლადვე არა იკადრონ მოჴსენებად“ ი.-ე. 38,18. იხ. მიწევნით.

**ზედ[ა]-მიხედვა** «მოძიება»: „მუნ დაჯდეს, ვიდრე არა ზედა-მივჰხედო მას“ pb.,—„მუნ დაჯდეს, ვიდრემდის მოვიძიო იგი“ O, იერემ. 35,2. იხ. მიხედვა.

**ზედა-მიხილვა**: „ზედა-მიიხილოს უფალმან ღმერთმან... სამწყსოსა მისსა“ pb.,—„მოხედვა ყოს უფალმან... სამწყსოსა თჳსსა“ O, ზაქ. 10,3. იხ. მიხილვა.

**ზედა-მიჴდომა** «ზედა-მოჴდომა», თავდასხმა, მიმართება: „ზედა-მიუჴდეს მას მღდელთ-მოძღუარნი იგი“ DE,—„ზედა-მოუჴდეს მღდელთ-მოძღუარნი იგი“ C, ლ. 20,1; „ზედა-მიუჴდეს სახლსა იასონისსა“ საქ. მოც. 17,5; „ზედა-მიუჴდეს ყოველნი ჰურიანი ერთბამად პავლეს“ საქ. მოც. 18,12. იხ. მიჴდომა.

**ზედა-მოდგომა** მოწევნა, მოსვლა: „ორ კაც ზედა-მოადგეს მათ სამოსლითა ელვარითა“ ლ. 24,4. იხ. მოდგომა.

**ზედა-მოსლვა** მიტევება, მიმართება: „ზედა-მოუვიდოდეს კოსტანტინეს“ კ. იერ.-გამოჩ. ჯუარ. 237,15.

**ზედა-მოსლვა** რბევა, მიტევება, «მომართება»: „არა გეშინოდის შენ... არცა ზედა-მოსლვასა უღმრთოთა მოწევნულისა“ O,—„არა შეიშინო... არცა მომართებისა არაწმიდათა შემოსრულისა“ pb., იგ. სოლ. 3,25. იხ. სლვა.

**ზედა-მოხარულ** «მოცხრომით»: „აღადგინეს შურის-გებაჲ ზედ[ა]-მოხარულ ყოვლითა სულითა“ pb.,—„აღადგინეს შურის-გებაჲ მოცხრომით გულითად“ O, ეზეკ. 25,15.

**ზედა-მოჴდომა** «ზედა-მიჴდომა», ზედ მოწევნა, ზედ მოსვლა, თავდასხმა: „ზედა-მოუჴდეს მღდელთ-მოძღუარნი იგი“ C,—„ზედა-მიუჴდეს მას მღდელთ-მოძღუარნი იგი“ DE, ლ. 20,1; „უძლიერესი მისა ზედა-მოუჴდეს“ ლ. 11,22. იხ. მოჴდომა.

**ზედა-მსტოვარ-ი, ზედ(ა)-მსტუარ-ი** «მოღუაწე», ზედამხედველი: „ზევუილ ზედ-მსტუარი მისი[ა]“ G,—„ზებულ—მოღუაწე მისი“ M, მსჯ. 9,28. იხ. მსტოვარი, მსტუარი.

**ზედა-მჯდომელ-ი, ზედა-მჯდომ-ი** მხედარი, ცხენზე მჯდომი: „ეკიცხევნ ცხენ ზედა და ზედა-მჯდომელსა“ M, იობ 39,18; „ვითარცა ცხენი დაიმორჩილის ზედა-მჯდომელმან“ ს. გაბ.-დაჯდ. 133,37; „კიცჳ უმწყო... დასცემს ზედა-მჯდომელსა“ H—2251,288v. „გარდამოაგდო ზედა-მჯდომი იგი“ Sin.—11,397r. იხ. მჯდომელი.

**ზედაჲთ** ზემოდან: „ზედაჲთ ჩამოღმართ“ მ. ცხ. 379v. იხ. ზედა.

**ზედაჲთ-კერძო** ზემო მხრიდან: „რომელ არს მას ზედა ზედაჲთ კერძო“ G, რიცხ. 4,25. იხ. ზედაჲთ.

**ზედაჲს-ზედა** ზედიზედ, ხშირად, მუდამ, «მოსწრაფედ»: „იმარხვენ ზედაჲს-ზედა“ ლ. 5,33; „პეტრე ჰრეკდა კარსა მას ზედაჲს-ზედა“ საქ. მოც. 12,16; „რომელი ზედაჲს-ზედა ფუცავნ“ O, ზირ. 23,11; „ცილსა ფუცვენ ზედაჲს-ზედა“ O,—„ფუცვიდენ მოსწრაფედ“ pb., სიბრძ. სოლ. 14,28. იხ. ზედა.

**ზედაქორებ-ი** ზემო სახლი; «ქორედები»: „სამოთხეველნი მათნი ზედაქორებისანი ეგრევე“ O,—„არდაბაგები, ქორედები ეგრეთვე“ pb., ეზეკ. 42,5. იხ. ქორები (ქორი).

**ზედა-შეჴდომა** მიჭრა, მიმართვა: „აღიხუნეს ჴრმალნი და ზედა-შეუჴდეს“ სნდ. 7,8. იხ. შეჴდომა.

**ზედა-წარუწერელ-ი** უსათაურო. ფს. 2.* იხ. წარუწერელი.

**ზედა-წერილ-ი** «გარემოჲს-წერილი», «ზედა-დაწერილი», წარწერა: „ვისი არს ხატი ესე, ანუ ზედა-წერილი?“ DE,—„ვისი არს ესე ხატი და გარემოჲს-წერილი?“ C, მთ. 22,20; „ვისი არს ხატი ესე და ზედა-წერილი?“ DE,—„ვისი არს ხატი ესე ანუ ზედა-დაწერილი?“ C, მრ. 12,16. იხ. წერილი.

**ზედა-ხედვა** «ლუწა», მოვლა: „რომელსა უფალი ღმერთი ზედა-ჰხედავს მას მარადის“ G,—„რომელსა-იგი უფალი ღმერთი თჳთ ლუწის“ M, II შჯ. 11,12. იხ. ხედვა.

**ზედგომით** ფეხზე, ზეზე: „ძილისა ხარკი ზედგომით გარდაიჴადის“ არსტ. 62,16; „ზედგომით ჭამაჲ“ მ. ცხ. 110r. იხ. დგომა.

**ზედ-დასასხმელი საჴელითა** «ზარაურთი», ჯუბა:

* წყარო ფანქრითაა მიწერილი (რედ.).

„მოსპობს უფალი... ზედ-დასასხმელთა საჴელითა“ pb.,—„მოუღოს ღმერთმან... ძოწეულები და ზარაურთები“ O, ეს. 3,21. იხ. დასასხმელი.

**ზედ-მიმწდომობა** «უწყება», შეტყობა: „ზედ-ვმიმწდომობ, ვითარმედ მოგცა ღმერთმან თქუენმან ქუეყანაჲ თქუენ“ G,—„უწყი, რამეთუ თქუენ მიგცა უფალმან ქუეყანა“ M, **ისუ ნ. 2,9.** იხ. [მიმწდომობა].

**ზედ-მიწევნულობა** «უწყება», ცოდნა: „ვერ ზედ-ვმიწევნულობ, ვიდრე ვიდეს“ G,—„არა უწყი, ვიდრე ვიდეს“ M, **ისუ ნ. 2,5.** იხ. მიწევნულობა.

**ზედ-მოსასხმელ-ი** «მაშკი»: „გარე მოასხა მას ზედ-მოსასხმელი“ G,—„მაშკსა“ O, **მსჯ. 4,18.** იხ. მოსასხმელი.

**ზედ-მოხილვა** «გარდამოხილვა», «მიმომსტოვრობა»: „იხილე, უფალო, და ზედ-მოიხილე“ pb.,—„იხილე, უფალო, და გარდამოიხილე“ O, **გოდ. იერემ. 2,20;** „ჭრელნი და სინიბნი გამოვიდეს და ზედ-მოიხილვიდეს გარე მოვლად“ pb.,—„სხედნი იგი განვიდოდეს და მიმოიმსტოვრობდეს მიმოსლვად“ O, **ზაქ. 6,7.** იხ. ხილვა.

**ზეეზ-ი, ზეზ-ი** «ბისონი», «ზეჰეზი»: „იმოსებოდა ძოწეულითა და ზეეზითა“ C,—„იმოსებოდა ძოწეულითა და ბისონითა“ DE, **ლ. 16,19;** „კარავი იგი ჰქმნე ათეზოდად ზეზისაგან ძახილისა“ O, **გამოსლ. 26,1;** „შარავანდად იყო ზეზისაჲ და ძოწეულისაჲ“ O, **ესთ. 8,15;** „ხუირი ზეზისაჲ დაადგან და შარავანდი შეაბან“ O,—„ხვრი ზეჰეზისაჲ დაადგან და შარავანდედი შეაბან“ I, **I ეზრა 3,6.**

**ზეზვა** აღძვრა, არევა, ზიდვა (გულისა): „მოეჴსენის რაჲ, გული ეზეზვის (წამლისაგან სანავღლოჲსა)“ **მ. ცხ. 49r.**

**ზეთ, ზეთგან** იხ. ზჱთ, ზჱთგან.

**ზეთ-ი:** „არა აიღეს მათ თანა ზეთი“ მთ. 25,3; „შენ გამოსწურო ზეთი და არა იცხო ზეთი“ O, **მიქ. 6,15;** „ზეთი თავსა ჩემსა არა მცხე“ **ლ. 7,46;** „აღმოვაცენო... ხე იგი ზეთისაჲ“ I, **ეს. 41,19;** „იგულე სასანთლე შენი და აღავე იგი ზეთითა“ **მ. სწ. 290,29.** იხ. ზეთთაგანი, ზეთისხე, ნაზეთავი, საზეთე.

**ზეთთაგან-ი** ზეთის ხილი, olea: „ზეთი ზეთთაგანი— საწყაული ერთი“ O, **გამოსლ. 30,24.**

**ზეთის-ხე** «ზეთის ხილი», olea: „მოცეცხლნა... ვიდრე ვენაჴებად და ზეთის-ხეებადმდე“ G,—„მოწვა... ვენაჴი და ზეთის-ხილები მათი“ pb., **მსჯ. 15,5;** „მოგართუან შენ ზეთი ზეთის-ხისაჲ“ G, **ლევიტ. 24,2.** იხ. ხე.

**ზეთის-ხეოან-ი** «ზეთის-ხილოვანი»: „ვენაჴოანთა და ზეთის-ხეოანთა, რომელნი არა დაჰნერგენით, შჭამთ“ G,—„ვენაჴები და ზეთის-ხილოვანები, რომელ არა დაჰნერგეთ თქუენ და სჭამთ“ M, **ისუ ნ. 24,13.** იხ. ხე.

**ზეთის-ხილ-ი** «ზეთის-ხე», «ზეთის-ხილოვანი», olea: „მოვიდეს... მთასა მას ზეთის-ხილთასა“ **მთ. 21,1;** „ჰრქუეს ზეთის-ხესა: მეფობდ ჩუენ ზედა“ G,—„ჰრქუეს ზეთის-ხილსა: იყავ მეფედ ჩუენ ზედა“ pb., **მსჯ. 9,9;** „ვითარცა ზეთის-ხილი მსხმოჲ“ **ფს. 51,10;** „მოჭამნენ ვენაჴნი თქუენნი და ლეღოვანი თქუენი და ზეთის-ხილოვანი (ზეთის-ხილი O) თქუენი“ I, **იერემ. 5,17.** იხ. ხილი.

**ზეთის-ხილ-ი** ზეთის ხის ნაყოფი: **მარკ. 251r.*** იხ. ხილი.

**ზეთის-ხილოვან-ი** «ზეთის-ხეოანი», «ზეთის-ხილი»: „ვენაჴები და ზეთის-ხილოვანები, რომელ არა დაჰნერგეთ თქუენ და სჭამთ“ M,—„ვენაჴოანთა და ზეთის-ხეოანთა, რომელნი არა დაჰნერგენით, შჭამთ“ G, **ისუ ნ. 24,13;** „მოჭამნენ ვენაჴნი თქუენნი და ლეღოვანი თქუენი და ზეთის-ხილოვანი (ზეთის-ხილი O) თქუენი“ I, **იერემ. 5,17.** იხ. ხილოვანი.

**ზელა** იხ. აზელა, დაზელა, შეზელა.

**ზემო** (ზს.) ზედა: „ნეტარ რომელ ძმაჲ უსწრობს და მოვალს—ქუემოჲ ანუ ზემოჲ?“ **მ. ცხ. 97v.** იხ. უზემოესი.

**ზემო, ზემოჲთ** (ზზ.) ზევით: „იქმნნეს იგინი ქუემო და არა ზემო“ **ბარ. 2,5;** „რომელი ზემო არს უფროჲს ყოველთა სახელთა“ **ფლპ. 2,9;** „ზემო კერძო იტყჳს“ **ჰებრ. 10,8.** „ზემოჲთ მოჴსენებულნი ყოველნი წმიდანი...“ **A—484,316.**

**ზემო-კერძო** (ზზ.) ზედა მხარეს, ზემოთკენ: „აღ-რე-გუალე ზემო-კერძო!“ **ლ. 14,10;** „მასვე ქებათასა ზემო-კერძო წერილ არს“ **კ. იერ.-ალდგ. 159,9.** იხ. კერძო.

**ზემო-კერძო** (ზს.) ზევითა: „დადგა... საბანელსა მას ზემო-კერძოსა“ I, **ეს. 36,2.** იხ. კერძო.

**ზემორე** (ზზ.) ზემოთ, ცოტა ზევით: „მომეჴსენა მე სიტყუაჲ იგი, რომელი ვთქუ ზემორე“ **მ. ცხ. 62r.** იხ. -რე.

**ზემოწერილ-ი** ზემოთ ნაწერი: „მიუთხრა მას ყოველი იგი ზემოწერილი“ **მ. ცხ. 128r.** იხ. წერილი.

**ზემოჴსენებულ-ი** ზემოთ ნახსენები: „ხედვიდა ზემოჴსენებული იგი ბერი“ **მ. ცხ. 156r.** იხ. ჴსენებული.

**ზემო-ჯდომა** «მჯნის-თაობა», წინა ადგილს ჯდომა; «პირველად-საჯდომელი»: „უყუარს ზემო-ჯდომაჲ პურსა ზედა“ DE,—„უყუარნ მათ მჯნის-თაობაჲ ტაძრობასა“ C, **მთ. 23,6;** „შეისწავებდა, ვითარ-იგი ზემო-ჯდომასა ირჩევდეს“ **ლ. 14,7;** „გიყუარს თქუენ ზემო-ჯდომაჲ შესაკრებელთა შორის და მოკითხვაჲ უბანთა ზედა“ **ლ. 11,43;** „რომელთა ჰნებავს... ზემო-ჯდომაჲ პურსა ზედა“ **ლ. 20,46;** „რომელთა ჰნებავს... პირველად-საჯდომელსა შესაკრებელთა შინა“ C,—„რომელთა ჰნებავს... ზემო-ჯდომაჲ კრებულსა შორის“ DE, **მრ. 12,39.** იხ. ჯდომა.

**ზემსხდომარე** ზეითად (ცხენზე...) მჯდომი: „ზემსხდომარენი კარაულსა ზედა“ G,—„რომელნი ზე სხდეს კარაულთა“ pb., **მსჯ. 5,10.** იხ. მსხდომარე.

**ზენა** «ზე»: „განიპო... ზენაჲთგან მიქუენამდე“ C,— „განიპო... ზჱთგან, ვიდრე ქუედმდე“ DE, **მთ. 27,51.**

**ზენაჲთ** «ზენა», ზევიდან: „და დადგეს წყალნი, შთამომავალნი ზენაჲთ“ G, ისუ ნ. **3,16*.**

**ზეჲთ** იხ. ზჱთ.

**ზეპირით** (ზზ.) ზეპირად: „ძუელი და ახალი აღთქუმაჲ დამისწავლიეს ზეპირით“ **მ. ცხ. 269v.** იხ. გაზეპირება.

**ზეპურ-ი** იხ. საზეპურო.

* წყარო ფანქრითაა მიწერილი (რედ.).

[**ზერგნა**] იხ. დაზერგნა.

**ზესთა, ზეშთა, ჟეჟთა** (ზზ.) უმაღლესი, ყველაზე მაღალი, უზემოესი; «ზედა»: „ვითარცა უჴორცოჲ ზეშთა იქმნა ყოვლითურთ ჴორცითა“ **მ. ცხ. 175v**; „ზეშთა ბუნებისა თქუა“ **მ. ცხ. 147r**; „ზეგარდამომავალი ყოველთა ჟეჟთა არს“ **ი. 3,31**; „შენ ზეშთა ეწყობი და იგი არს ქუეშე შენსა“ **მ. სწ. 22,15**; „იყო შენ ზეშთა ყოველთა და არა ქუემო“ **M, II შჯ. 28,13**; „ყოველთა ჟეჟთა არს“ **C**,—„ყოველთა ზედა არს“ **DE, ი. 3,31**. იხ. ზე.

**ზესთა, ზეშთა** (ზს.) ზემო: „იშვა რაჲ ბეთრონს ზეშთასა“ **წწტყ. 106**. იხ. ზე, უზეშთაესი.

**ზესკნელ** «ზეგარდამო»: „მოუწოდოს ცათა ზესკნელ“ **Ꮯ**,—„მოუწოდოს ზეცასა ზეგარდამო“ **Ⴂ, ფს. 49,4**; „დაბნელდინ ცაჲ ზესკნელ“ **I, იერემ. 4,28**. იხ.-სკნელი.

**ზესკნელ-ი** ზემო სართული; ზეციერი: „დაჰრთენ წყალთა ზედა ზესკნელნი მისნი“ **ფს. 103,3**; „შემწესა ზესკნელსა შეევედრებოდა“ **ოქრ.-მარხ. და იონა. 106,1**; „ზესკნელსა მას სიძესა მოიხადოდა“ **ოქრ.-გურიტ. 228, 13**. იხ. -სკნელი, ზესკნელისაგანი, უზესკნელესი.

**ზესკნელისაგან-ი** «ზეცისაგანი»: „ზესკნელისა მისგანი ვარ“ **C**,—„ხოლო მე ზეცისაგანი ვარ“ **DE, ი. 8,23**. იხ. ზესკნელი.

**ზესკნელს** «ზე»: „ღმერთი თქუენი ღმერთი არს ცათა შინა ზე და ქუეყანასა ზედა ქუჵ“ **G**,—„ღმერთი თქუენი ღმერთი არს ცათა შინა ზესკნელს და ქუეყანასა ზედა ქუჵმო“ **pb., ისუ ნ. 2,11**; „ამაღლდა დიდად შუენიერებაჲ შენი ზესკნელს ცათა“ **ფს. 8,2**. იხ. ზესკნელ.

**ზე-სხდომა**: „რომელნი-იგი ზე-სხდეს ჰუნებსა“ **ფს. 75,7**; „ორნივე ზე-სხდეს ცხენთა“ **მრთ. A, ანტ. დ. 34**. იხ. სხდომა.

**ზეუკუნ**: „შემეშინა უკუმოქცევა ზეუკუნ“ **მრკ. 248**. იხ. უკუნ.

**ზე-ქუე** ზევით და ქვევით: „ჰგონებდიან, თუ ყოველივე ზე-ქუე იქცევის“ **A—92, 270**.

**ზე-ღებულ-ი** «ურქმელი», დაუხურავი, თავღია: „ყოველი ჭურჭელი ზე-ღებული, რაოდენი არა დაკრულ იყოს საკრველითა მას ზედა“ **G**,—„ყოველი ჭურჭელი ურქმელი, რომელ არა იყოს შეკრული და სამურველი მას ზედა“ **pb., რიცხ. 19,15**. იხ. ღებული (ღება).

**ზეშთა** იხ. ზესთა.

**ზეშთა-გრძელ-ი** «ჰასაკ-გრძელი»: „კაცნი ზეშთაგრძელნი“ **G**,—„კაცნი ჰასაკ-გრძელნი არიან“ **pb., რიცხ. 12,33**. იხ. გრძელი.

**ზეშთამო** «ჩრდილო»: „ზეშთამოსა ქარსა ფიცხელსა“ **O**,—„ქარსა ჩრდილოსა ფიცხელსა“ **pb., იგ. სოლ. 27, 16**; „ქარმან ზეშთამომან აღადგინის ღრუბელი“ **O**,—„ქარი ჩრდილოჲსა აღადგეს ღრუბელსა“ **pb., იგ. სოლ. 25,25**. იხ. შთამო.

**ზეშთა-ჯდომა** «წინა-ჯდომა»: „უყუარნ... ზეშთა-ჯდომაჲ შესაკრებელთა შინა“ **C**,—„უყუარს... წინა-ჯდომაჲ შესაკრებელთა შორის“ **DE, მთ. 21,6**. იხ. ჯდომა.

**ზეშთ-გარდაცემა** «გარდაცემა»: „ზეშთ-გარდაეცა წყალი თავსა ზედა ჩემსა“ **pb.**,—„გარდაეცა წყალი თავსა ჩემსა“ **O, გოდ. იერემ. 3,54**. იხ. გარდაცემა.

**ზეცა** ცა: „ჴმაჲ იყო ზეცით“ **მთ. 3,17**; „უფალი, ზეცას არს საყდარი მისი“ **ფს. 10,4**; „მიიწია ლოცვაჲ მათი სამკჳდრებელსა წმიდასა უფლისასა ზეცად“ **M, II ნშტ. 30,27**; „ანგელოზთა... აჰყვანდა იგი ზეცად“ **ნრხ. 78,19**.

**ზეცისა, ზეცათა** ზეციერი, ზემო: „სტრატიოტ ვარ ზეცისა მეუფისა“ **თეოდ. 552**; „მამამან თქუენმან ზეცათამან“ **მთ. 6,32**; „ყოველი მუჴლი მოდრკეს ზეცათანი და ქუეყანისათანი“ **ფლპ. 2,10**; „ზეცისასა ზრახევდით“ **კოლ. 3,2**. იხ. ცა.

**ზეცისაგან-ი** «ზესკნელისაგანი», ზეციერი: „ვითარცაიგი ზეცისაჲ, ეგრეცა ზეცისაგანისანი“ **I კორ. 15, 48**; „ხოლო მე ზეცისაგანი ვარ“ **DE**,—„მე ზესკნელისა მისგანი ვარ“ **ი. 8,23**. იხ. ზეცა.

**ზეწარ-ი** მოსასხამი, ფილონი: „სპეტაკითა ზეწარითა მობლარდნილი“ **მარკ. 253v**; „განჰმარტე ზეწარი შენი“ **მარკ. 253v**; „აღვიღე ზეწარი მცირე და დავჰბურე ზედა მჴართა მისთა“ **მ. ცხ. 214r**.

**ზეხილულ-ი** «აღსაშურველებული», «განცხადებული», ღია: „ზეხილულ იყვნეს თუალნი მისნი“ **Fr.**,—„განცხადებულ არიან თუალნი მისნი“ **pb.**,—„აღსაშურველებული თუალითა მისითა“ **G, რიცხ. 24,16**. იხ. ხილვა.

**ზე-ჯდომა** ზეითად (ცხენზე) ჯდომა: „ზე-ზის იგი კარაულსა და კიცუსა ახალსა“ **ზაქ. 9,9**; „ზე-ზის ვირსა“ **მთ. 21,5**; „ზე-ჯდა იგი საჴედარსა თჳსსა“ **O, II მფ. 18,9**. იხ. ჯდომა.

**ზეჰეზ-ი** «ზეზი»: „ხჳრი ზეჰეზისაჲ დაადგან და შარავანდი შეაბან“ **I**,—„ხჳრი ზეზისაჲ დაადგან და შარავანდი შეაბან“ **O, I ეზრა 3,6**.

**ზჵთ, ზეთ, ზეჲთ** ზევით, ზევიდან: „იყო კუართი იგი უკერველ ზჵთ (ზეთ D) მოქსოვილ ყოვლად“ **ი. 19,23**; „შეიძრას ქუეყანაჲ ყოვლით კერძოვე, ზეჲთ და ქუჵთ“ **მ. სწ. 93,3**.

**ზჵთგან** «ზენაჲთგან», ზემოდან: „ზჵთგან ვიდრე ქუედმდე“ **DE**,—„ზენაჲთგან ვიდრე მიქუენამდე“ **C, მთ. 27,51**. იხ. ზე.

**ზიარ-ი** მოზიარე, მონაწილე, მეუღლე, «თანა-ზიარი»: „ნუმცა ზიარ ვარ მე განზრახვათა მათთა თანა“ **ფს. 140,4**; „ესე ზიარ არს კაცისა უღმრთოჲსა“ **O**,—„ესე თანა-ზიარ არს კაცისა არაწმიდისა“ **pb., იგ. სოლ. 28,24**; „სალმობათა მათ ხოლო ზიარ ხარ“ **ოქრ.-მარხ. და იონ. 109, 39**; „ჩინებისა მის ზეცათაჲსა ზიარნო“ **ჰებრ. 3,1**; „არს მეგობარი ზიარ ტაბლისა ოდენ“ **O, ზირ. 6,10**; „არამცა ზიარ ვიყვენით მათ თანა სისხლსა მას წინაწარმეტყუელთასა“ **მთ. 23,30**; „მნებავს მოხუეჭაჲ ზიარისაჲ და მოსუღელებაჲ ვაჭრისაჲ“ **მ. სწ. 262,20**.

**ზიარება** მოზიარეობა, შეზიარება, მონაწილეობა; ზიარება: „რომელმან მოიკითხოს, იგი ეზიარა საქმეთა მისთა ბოროტთა“ **II ი. 1,11**; „მეზიარე სისხლსა“ **O, იგ. სოლ. 1,11**; „ნუ ვინ უცხოჲ გეზიარებინ შენ“ **O, იგ. სოლ. 5,17**; „იზიარნა სიხარულსა“ **გრ. ანძ.-შობ. 299, 24**; „ეტჳრთა წმიდაჲ ბარძიმი... და აზიარებდა ერსა“ **მ. ცხ. 64v**. იხ. გზისა ზიარი, ზიარება, მოზიარე, უზიარებელი, ცხორების-ზიარი.

**ზიარება, ზიარობა** მონაწილეობა, თანასწორობა, ერთობა, ამხანაგობა; ზიარება: „რაჲთა თქუენცა ზი-

არებაჲ გაქუნდეს ჩუენ თანა" I ი. 1,3; „რაჲ ზიარებაჲ არს ნათლისა და ბნელისაჲ?" II კორ. 6,14; „სტყუვის მოყუასსა ვედრისათჳს, გინა ზიარებისათჳს" O, ლევიტ. 6,2; „რაჲ-მე ზიარებაჲ არს მგლისაჲ და კრავისაჲ?" O, ზირ. 13,21; „არცა ზიარებისაგან წმიდათა საიდუმლოთაჲსა განაყენებენ თავთა თჳსთა" მ. ცხ. 41г.

**ზიარებულ-ი** შეზიარებული, მონაწილე: „არცა გზასა ზიარებულ არს მოქმედთა თანა უშჯულოებისათა" M, იობ 34,8. იხ. ზიარი; შდრ. თანა-ზიარი, თანა-ზიარება.

**ზიდვა** ტჳრთვა; გაზიდვა, გაწევა: „არა ეზიდოს უღელი" G, II შჯ. 21, 3; „ანუ ზიდვიდეს-მეა ორნატსა შენსა ველსა ზედა?" M, იობ 39,10; „რომელმან არა ჰზიდა უღელსა მისსა" O, ზირ. 28,23. იხ. აღმოზიდვა, გამოზიდვა, განზიდვა, დაზიდვა, დამზიდვარი, მიზიდვა, მოზიდვა, წარზიდვა, წარმოზიდვა.

**ზითევ-ი** (ზითვისა) მზითევი, ქონება, «ენ-ფერნის»: „მისცა იგი ფარაო ზითევად ასულსა თჳსსა" pb.,—„მისცა იგი ფარაომან ენ-ფერნის (sic. φερνή ἡ=ზითევი) ასულსა თჳსსა" G, ისუ ნ. 16,10; „წარგზავნეს რებეკა... და ზითევი მისი" O, დაბ. 24,59.

**ზილ-ი** კოლო: „მოუვლინოს მათ ღმერთმან ზილი და ბზიკი ფესანგი" S—1141,511; „ვერ დამდგომ იქმნნეს იგინი წინაშე ბზიკისა და ზილისა" იქვე, 512.

**ზმა** «ქმნა», «ყოფა»: „რასა ჰზმენ" DE,—„რასა იქმან" C, მრ. 2,24; „რასა ჰზამთ" ლ. 6,2; „რაჲსა ზამ" M,—„რასა ჰყოფ" G, მსჯ. 18,3; „რასა-ეგე ჰზამ" O, ეზეკ. 12,9; „რასა ზმდ მთასა მას შინა" H—341,410; „რასა-მე ვზმიდეთ ანუ რასა-მე განვიზრახვიდეთ?" Ath.—11,267v.

**ზმანება** ნახვა (სიზმრისა), **ზმანებულ-ი** «მხილველი»: „აღ-თუ-დგეს შენ შორის წინაწარმეტყუელი ანუ ზმანებული სიზმრისაჲ" G,—„უკუეთუ აღ-ვინმე-დგეს შენ შორის წინაწარმეტყუელი ანუ ჩუენების მხილველი" M, II შჯ. 13,1. იხ. სიზმარი.

**ზმარაგდიონ-ი, ზმარაიგდო** ზურმუხტი; «სამარაგდო», smaragdus: „დაიდგნა საყდარნი ზმარაიგდოს სახედ ბრწყინვალედ" H—341,144. „ოქროჲთა ლესულსა შთასასუმელი თუალი ზმარაგდიონი" O,—„შემკობითა შინა ოქროჲსაჲთა ბეჭედი სამარაგდოჲსა" pb., ზირ. 35,8 (32,8).

**ზმნა** გარჯა, შრომა, ცდილობა: „არავინ იზმნნა მას შინა ჴელნი" O, გოდ. იერ. 4,6; „ურცხჳნოდ შეგინებასა მისსა აზმნიდა" H—341,649.

**ზმნა** შეტყობა, ცნობა, გამორჩევა, «მისნობა»: „ანუ არა ესე არსა, რომლითა სუამნ უფალი ჩემი და იგი ზმნით იზმნინ მაგით?" O, დაბ. 44,5; „ნუცა იზმნით და ნუცა ქათმითა იზმნით" pb.,—„არა იზმნიდეთ, არცა მფრინველთა იმისნვიდეთ" G, ლევიტ. 19,26; „იმისნიდა და იზმნიდა და წამლობდა" M, II ნეშტ. 33, 6; „დღეთა იზმნით და თთუეთა, ჟამთა და წელთა" გალატ. 4,10; „მრავალნი კაცთაგანნი იზმნიან ჴმასა მფრინველთასა" მ. სწ. 46,12.

**ზმნა** მოხიბლვა, კუდიანობა, მისნობა, წინასწარცნობა, მარჩიელობა; ცდა: „არა არს ზმნაჲ იაკობსა შორის, არცა მისნობაჲ ისრაჱლსა შორის" G, რიცხ. 23,23; „ზმნაჲ ზმნათაჲ ცოდვა არს" I,I მფ. 15,23; „არა მოვიდეს სასუფეველი ღმრთისაჲ ზმნით" ლ. 17,20; „არა დაემორჩილებოდეს ზმნასა მას" ბ. კეხ.-40-თჳს 117,39; „ზმნაჲ იყო ქუეყანასა მათსა" III მფ. 14,24. იხ. [განზმნა](ული), ზმნობა, მზმნელი, შეზმნილი, ჰავითა ზმნა, ჰავის-ზმნა.

**ზმნობა** ნდომა, ცდილობა; ფიქრი, შეტყობა: „აზმნობდეს მოკლვად ჩემდა" საქ. მოც. 26,21; „რომელმან ბაგინსაცა აზმნა შეგინებად" C, საქ. მოც. 24,6; „იგი აზმნობდა შედგომად მოწაფეთა მათ მიმართ" საქ. მოც. 9,26; „აზმნობდეს იგინი ბითჳნიად კერძო წარსლვად" საქ. მოც. 16,7; „აზმნო უკუე ეპისკოპოსმან, ესმა რაჲ ესე" მ. ცხ. 415г; „ვითარცა აზმნეს მათ, ვითარმედ დამეძინა" მ. ცხ. 434г; „აზმნობნ დაშრეტასა ალსა მას მჴურვალებისასა" გრ. ნოს.-კაც. აგებ. 225,27.

**ზმნობა** მისნობა, წინასწარცნობა, «მისნვა»: „არა წარვიდა ჩუეულებისაებრ კითხვად ზმნობათა" რიცხ. 24,1; „ნუცა ქათმითა იზმნით" pb.,—„არცა მფრინველთა იმისნვიდეთ" G, ლევიტ. 19,26. იხ. ზმნა.

**ზმურ-ი, მურ-ი** mirrha: „მე თჳთ მოვიდე მთასა მურისასა" O, ქება 4,6; „ჴელთა ჩემთა დასუწუთა (დასწუთა M) ზმური (მური M)" O, ქება 5,5; „მოიღო მური, შეზავებული ჰალოჲთურთ" ი. 19,39; „შეიყუარე... მური, შტახსი, კასიაჲ" ფს. 44,9; „ვითარცა მურმან რჩეულმან მივჰფინე სულნელებაჲ ჩემი" O, ზირ. 24,21; „მოვისთულე მური ჩემი" კ. იერ.-ალდ. 159,35.

**[ზმურდლ-ი]** იხ. ზმურდლიანი.

**ზმურდლიან-ი** ეგზემიანი: „ყოველი ბიწი არა იყოს მის თანა, ბრმაჲ ანუ შემუსრვილი, ანუ ენაკუეთილი, ანუ ზმურდლიანი, ანუ მღიერიანი, ანუ მეფხანიანი" G, ლევიტ. 22, 22.

**ზნე** ცუდი ქცევა: „უკუეთუ შეიცვალოს მაგან ზნე თჳსი და სიბოროტჱ" Sin.—6,86г. იხ. ზნოანი, ზნოანება.

**ზნოან-ი** ცუდი ქცევისა: „იქმნა კარაული იგი ზნოანი უზნო" Sin.—6,85г; „ესე კარაული... ზნოანი არს და ხენეში" იქვე, 85v; „კარაული იგი ზნოანი აღბორგდა და გარდამოაგდო ეპიფანე" Sin.—6,86v.

**ზნოანება** საქციელი: „იყო ჴორი იგი... მანკიერი და მათ არ იცოდეს სიმედგრე მისი და ზნოანებაჲ" ი.-ე. 48,27. იხ. ზნოანი.

**ზოგ-ი** «ნახევარი», «განნახევრებული», «კერძო», ნაწილი, რომელიმე, ვინმე; წყვილი, უღელი: „მიგცე შენ ვიდრე ზოგადმდე სამეუფოჲსა ჩემისა" მრ. 6,23; „ზოგნი იტყოდეს" ი. 10,21; „იყვნეს ზოგნი მახლობელად მთასა" M,—„იყვნეს ნახევარნი მახლობელ მთისა" G, ისუ ნ. 8,33; „შეკრიბნა... ზოგისა ნათესავისა მანასესნი" M,—„მოუწოდა... კერძოსა ტომისასა მანასის" G, ისუ ნ. 22,1; „დღათუ ითხოვო ზოგი მეფობისა ჩემისაჲ" O, ესთ. 14,19; „იყო ზოგი იგი ნაწილი, რომელ განვიდეს ბრძოლად" pb.,—„იქმნა განნახევრებული ნაწილი განსრულთაჲ ბრძოლად" G, რიცხ. 31,36; „მოიღო ზოგი რაოდენიმე" საქ. მოც. 5,2; „ზოგნი მზად დგენ ჰურვილად" ნეემ. 4,10; „აღუკიდოთ ზოგთა ამათ ჴორთაგანთა მიწაჲ ამის ქუეყანისაჲ" O, IV მფ. 5,17.

**ზოგს რაჲ(მე)** რამდენადმე, ნაწილობრივ, ცოტად თუ ბევრად: „არა მე შემაწუხა, არამედ ზოგს რაჲმე" II კორ. 2,5; „არა ზოგს რაჲ არს მადლი ესე, არამედ სრულ არს ძლიერებაჲ" მრთ. A, კ. იერ.-მარტჳლ. 165.

იხ. განზოგება, განმაზოგებელი, ზო(ვ)გად, ზოგადი, ზოგი-მომკუდარი, ზოგისაგანი, ზოგის-ზოგი, ზოგს-მგბარი, ნაზოგალი.

**ზოგად, ზოვგად** «ერთად»; საერთოდ: „ვერ შემძლებელ იყვნეს დამკჳდრებად ზოგად“ O, **დაბ. 13,6**; „რბიოდეს ორნივე ზოგად“ DE,—„რბიოდეს ორნივე ერთად“ C, **ი. 20,4**; „გამოვიდეს ორნივე ზოგად“ O, **ივდ. 13,12**; „ჴარი და დათჳ ზოგად ძოვდენ“ I, **ეს. 11,7**; „აქუნდა ყოველივე ზოგად“ **საქ. მოც. 2,44**; „ყოველთავე ზოგად და თჳთოეულად კაცად-კაცადსა ფრიადი საფასე განუყვეს“ **ი.-ე. 22,14**. იხ. ზოგი.

**ზოგად-ი** «ზოგისაგანი», ნაწილი; საერთო: „მისცა... ზოგადი ჭურჭელი სახლისა უფლისაჲ“ O,—„მისცა... ზოგისაგანი ჭურჭრისაჲ სახლისა უფლისაჲ“ I, **დან. 1,2**; „ყოფაჲ... სახლსა შინა ზოგადსა“ O, **იგ. სოლ. 25,24**; „გექსენედ შენ ზოგადი იგი ყოფაჲ“ **ანდ.-ანატ. 222,14**; „ზოგადი იყო მათი ყოველივე საზრდელი და სამოსელი“ **H—341,681**. იხ. ზოგად.

**[ზოგება]** იხ. ზოგი.

**ზოგი-მომკუდარ-ი** ნახევრად მკვდარი: „დაცემულ იყო ზოგი-მომკუდარი“ O, **სიბრძ. სოლ. 18,17**. იხ. მომკუდარი.

**ზოგისაგან-ი** «ზოგადი», ნაწილი: „მისცა ზოგისაგანი ჭურჭრისაჲ სახლისა უფლისაჲ“ I,—„მისცა... ზოგად ჭურჭელი სახლისა უფლისაჲ“ O, **დან. 1,2**. იხ. ზოგი.

**ზოგის-ზოგი** ნახევარი: „და თუ ზოგის-ზოგი-ღა ჩუენი მოისრას“ O, **II მფ. 18,3**. იხ. ზოგი.

**ზოგს-მგბარ-ი** ნახევრად მოხარშული: „ვითარცა-იგი ჭაკუნტელი ზოგს-მგბარი“ I, **ეს. 51,20**. იხ. მგბარი.

**ზოება** იხ. ძოება.

**ზოვგად** იხ. ზოგად.

**ზომ-ი** ზომა, სახე; «მოხაზულება»; ოდენი: „ზომი მეორისაჲ მის ზღუდისაჲ“ I, **ნეემ. 3,19**; „მიუძღუანა ზომი და მოასწავა მსგავსებაჲ ქმნულებისა მისისაჲ“ O,—„წარავლინა... მსგავსება სამსხუერპლოჲსა და მოხაზულება მისი და ყოველი ქმნულება მისი“ pb., **IV მფ. 16,10**. „არა ზომით მოსცის ღმერთმან სული“ **ი. 3,34**; „ზომით ჰყვენ დღენი ჩემნი“ **ფს. 38,6**; „უკუეთუ უმეტეს ზომისა მოვზიდნე... განტყდეს მშჳლდი ესე“ **მ. ცხ. 232r**; „ნუ-უკუე ეგევე მოვიპოოთ ზომი იგი და კანონი კეთილთაჲ“ Sin. — **97,5v**; „მზა უყავთ... ზეთი იგივე ზომი“ O, **II ეზრა 7,22**; „ზომი სასოებაჲ იყოს ჩემი“ **ბალ. 86,12**; „ნუვინ მომიგინდების ზომად წერისათჳს“ H — **2251,204r**. იხ. ზომიერი.

**[ზომა]** იხ. განზომა, განუზომელი, მიზომა, მოზომა, საზომი, საზომელი, უზომი, უზომო, წილის-საზომი.

**ზომთ-საბელ-ი** ბაწარი, მსხვილი თოკი: „უადვილესა ზომთ-საბლისაჲ ჴურელსა ნემსისასა განსლვაჲ“ **მთ. 19,24**. იხ. საბელი.

**ზომიერ-ი** ნორმალური: „საზრდელი ზომიერი“ **მ. ცხ. 24r**. იხ. ზომი.

**ზორავარ-ი** მხედართ-მთავარი: „შეიპყრა... ზორავარმან“ **ნრს. 77,19**; „დაცემულ იყო ზორავარი“ **ვრდ. 88,11**.

**ზორვა, ძორვა** «მსახურება», მსხვერპლის მიტანა: „ანუ უზოროთ ღმერთთა“ B, — „ანუ მსახურება ღმერთთა“ A, **სბსტ. 125,15**; „რომელნი კერპთა უზორვენ“ **ფლკტ. 143,33**; „უგებდენ ღმერთთა მრავლითა ძორვითა“ Sin.—**11,34v**.

**ზორვა** «მსხუერპლი», «შეწირვა», «გება»: „შეკრბეს ზორვად ზორვასა“ G,—„შეკრბეს... შეწირვად მსხუერპლისა“ M, **მსჯ. 16,23**; „შეკრბეს ზორვად ზორვასა დიდსა დაგონისა ღმრთისა“ G, — „შეკრბეს... შეწირვად მსხუერპლისა დიდისა“ M, **მსჯ. 16,24**; „არა თავს-იდვეს ზორვად“ B,—„აიძულებდეს გებად ეშმაკთა“ **სბსტ. 124,15**; „ზორვასა მას ბილწებისასა აღასრულებდეს“ **იზდ. 115,30**.

**ზორვილ-ი** მსხვერპლი, შესაწირავი; «ნაზორევი»: „შესწირნე... ზორვილნი მათნი“ O, **IV მფ. 16,15**; „ცმელთა, ზორვილთა მათთასა, შჭამდით“ G,—„ცმელსა, ნაზორევსა მათთასა, სჭამდით“ **II შჯ. 32,38**. იხ. დაზორვა, ნაზორევი, საზორველი.

**ზოსტერ-ი** ქამარი, სარტყელი: „ზოსტერისა წილ საბელი შეირტყა“ I, **ეს. 3,24**; „და-ნუ-ივიწყოს სძალმან... მკრდისა სამკაული ზოსტერი თჳსი?“ I, **იერემ. 2,32**.

**ზრახება** სწავლება, რჩევა: „რომელმან აზრახა ჰურიათა“ C, **ი. 18,14**; „აზრახებდა მათ, თუ ვითარ რაჲ სახით განფხურას თესლი“ **მრთ. E, 258v**; „ოდეს ამას ესევითარსა გაზრახებდეს...“ **მ. სწ. 19,35**; „აზრახებნ უმჯობესსა“ **მ. ცხ. 138r**. „არა ისმინე **ზრახებისა** ჩემისაჲ“ M, **II ნშტ. 25,16**; „ვიჯმნი ზრახებისაგან შენისა“ **მ. ცხ. 279v**; „არა მივერჩდეთ ზრახებათა მისთა ბოროტთა“ **მ. სწ. 275,4**. იხ. გა(ნ)ზრახება, მაზრახებელი, საზრახავი, შეზრახება.

**ზრახვა, ძრახვა** ფიქრი, ბჭობა, მოთათბირება, მოსაზრება, «განზრახვა», უბნობა, ლაპარაკი, წარმოთქმა; შეთხზვა, მოგონება: „ზრახვიდეს ურთიერთას“ C,—„განიზრახვიდეს ურთიერთას“ DE, **ლ. 6,11**; „სიცრუვესა ზრახავნ ენაჲ მისი“ **ფს. 51,4**; „მსგავს არს იგი მეძავსა, რომელი სხუასა ზრახავნ, და სხუასა უწამწამებნ“ **მ. სწ. 90,23**; „მრავალ ჟამ ზრახვიდა“ **საქ. მოც. 20,11**; „იზრახა ფარულად განტევებაჲ მისი“ **მთ. 1,19**; „იზრახეს ზრახვაჲ ბოროტი შენთჳს“ I, **ეს. 7,5**; „ღრმასა ზრახვასა ჰზრახავთ“ I, **ეს. 31,6**; „ზრახვიდეს მოკლვად მისა“ **საქ. მოც. 9,29**; „ვითარ იგი ამას ზრახვიდა ოდენ“ **მთ. 1,20**; „ნუ ჰზრახავ მეგობრისა შენისათჳს ძჳრსა“ O, **იგ. სოლ. 3,29**; „გული, რომელი ზრახავნ გულის-სიტყუათა ბოროტთა“ O, **იგ. სოლ. 6,18**; „რაჟამს განგუეშორის, ძჳრსა უზრახვიდით“ **მ. სწ. 29,9**.

**ზრახვა** აზრი, ფიქრი; ზრუნვა; «განზრახვა», რჩევა; ახსნა-განმარტება: „ვითარ გულისჴმა-ყო... ზრახვაჲ იგი“ **მთ. 9,4**; „იცნოდა გულის-ზრახვანი მათნი“ **ლ. 9,47**; „მან იცის ყოველნი ძრახვანი ჩუენნი“ Sin.—**11,5r**. „ღრმა არიან ზრახვანი შენნი“ **ფს. 91,6**; „რომელი ზრახვაჲ ჰზრახოთ, განაქარვოს ღმერთმან“ O, **ეს. 8,9**; „ჴორცთა ზრახვასა ნუ ჰყოფთ გულის-სათქუმელ“ **ჰრომ.**

13,15; „ზრახვაჲ (განზრახვაჲ G) ჩემი სათნო გეყავნ შენ“ O, დან. 4,24; „რომელნი იდუმალ ზრახვასა ჰყოფენ“ O,—„რომელნი ფარულსა განზრახვასა ჰყოფენ“ G, ეს. 29,15; „ჩუენებაჲ იხილა ნაბუქოდონოსორ და ზრახვაჲ იგი ჰკითხა ქალდეველთა“ იპ. რომ.-ქრონ. 238,12.

**ზრახვით** (ზზ.) საიდუმლოდ: „ზრახვით უთხრობდა“ იპ. რომ.-კურთხ. მოხ. 118,2.

**ზრახულ-ი** დალაპარაკებული: „არცა ვინ სადა ზრახულ არს მისდა ერთგულებით“ ბალ. 48,18. იხ. განზრახვა, გა(ნ)მზრახი, გა(ნ)მზრახველი, განუზრახველად, გულის-ზრახვა, ერთზრახვა, ზრახვით თანა-ზრახვა, მართლგანმზრახველი, მზრახი, მზრახვალი, მზრახვალობა, მთავარმზრახვალთაგანი, მომზრახი, ძჳრის-ზრახვა.

**ზრდა** «ფუფუნება», ჭმევა, კვება; აღზრდა: „ვითარცა-იგი მზრდელი რაჲ ზრდინ თჳსთა შვილთა“ Q,—„ვითარცა მზრდელი რაჲ ჰფუფუნებნ თჳსთა შვილთა“ I თეს. 2,7; „ზრდის მათ“ მთ. 6,26; „ზრდიდა მათ პურითა და წყლითა“ III მფ. 18,4; „ვიზარდებოდე მე მაგის როჰიკისაგან და არასადა განვძღი“ ვარ. 808; „რომელნი იზარდებიან საჭმლითა უღმრთოებისაჲთა“ M, იგ. სოლ. 4,17; „ჰზრდინ და ჰფუფუნებნ მას“ ეფეს. 5,29; „სიჭაბუკითგან ჩემით ვზრდი მათ“ M, იობ 31,18. „მოიჴსენე... სულიერი იგი ზრდაჲ“ რიფს. 172,27. იხ. აღზრდა, განზრდა, მზარდელი, მზარდული, მზრდელი, მოზარდი, მოზარდობა, მოზარდული, საზრდელი.

**ზრდილება** აღზრდა: „მოიჴსენე, შვილო, ზრდილებაჲ იგი, რომელ ჩემგან მიიღე“ მ. ცხ. 422r. იხ. ზრდა, შინაზრდილობა.

**ზრზენა** გაღიზიანება, აგულიანება, გალაღება; «განრისხება»: „რაჲსა გაზრზენს შენ უკეთურებაჲ შენი?“ O, IV მფ. 14,10; „იძიენ დედანი, რაჲთა აზრზენდენ მას“ ბალ. 123,35; „რომელი აზრზენდეს სიტყუასა, იგი ვერ ცხონდეს“ O,—„რომელიცა განარისხებს სიტყუასა, არა ცხონდეს“ pb., იგ. სოლ. 19,7; „ნუ გაზრზენნ“ O, IV მფ. 18,29.

**ზრზენა** წინააღმდეგობა, ურჩობა: „მისითგან... შიში სიკუდილისაჲ, მტერობაჲ, ზრზენაჲ“ O, ზირ. 40,4.

**ზრზენად-ი** გამაღიზიანებელი, ამაგულიანებელი: „უკუეთუ ვიდრე არლა ზრზენადი იგი გულის-თქუმაჲ მათ ბრძოლილ იყო“ ოქრ.-მარხ. და იონ. 101,34. იხ. ზრზენა, აღზრზენა, ზრზენადი, მაზრზენელი.

**ზრზინება** «მჭდომობა», წინააღმდეგობა, ურჩობა: „მე უწყი ზრზინებაჲ ეგე თქუენი“ M,—„მე უწყი მჭდომობაჲ შენი“ G, II შჯ. 31,27; „რომელნი სავსე იყვნეს ზრზინებითა“ თეკლა 100,1. იხ. მაზრზინებელი; შდრ. ზრზენა.

**ზრზოლა** «ძრწოლა», ცახცახი: „შევიდა ზრზოლაჲ ძუალთა ჩემთა“ O,—„შეედვა ძრწოლა ძუალთა ჩემთა“ G, ამბ. 3,16.

**ზრიობა** იხ. შეზრიობა.

**ზროხა, ძროხა** საქონელი, ნახირი, ხარი, დეკეული, ხბო, ძროხა: „ფრდიდეს ზროხასა და ცხოვარსა და ტრედსა“ DE, ი. 2,14; „მოასხა აბრაჰამ ცხოვარი და ზროხაჲ“ O, დაბ. 21,27; „აკურთხნეს... ზროხანი სამროწლისა შენისანი და არვები ცხოვართა შენთა“ M, II შჯ. 7,13; „ბრძანა ცემაჲ მისი ძარღჳთა ძროხისაჲთა ჭმელითა“ Sin.—11,263v; „კურთხეულ იყვნენ... მროწეულნი ზროხათა შენთანი და სამწყსონი ცხოვართა შენთანი“ M, II შჯ. 28,4; „მჴეცნიცა შენ წინაშე თივასა ვითარცა ზროხანი ჰამენ“ M, იობ 40,10; „განზარდოს კაცმან დიაკეული ზროხათაჲ“ I, ეს. 7,21; „მიგეც შენ ფუნაჲ ზროხათაჲ სკორისა წილ კაცობრივისა“ I, ეზეკ. 4,15; „მოიბან ზუარაკი ერთი ზროხათაგან“ G, რიცხ. 8,8; „მომცენით ჩუენ აქა ორნი ზროხანი“ III მფ. 18,23; „მიუძღუანა... ზროხაჲ ორმოცი და კუროჲ ათი“ O, დაბ. 32, 15; „ქმნეს კუალად სახლები ტყავთაგან ზროხათაჲსა“ H—341,48. იხ. საზროხე.

**ზრუნვა** «ჭირვება», ურვა წუხილი: „არას ზრუნავ არავისთჳს“ DE,—„არაჲ გჭირს არავისთჳს“ C, მთ. 22,16; „ჰზრუნავ და შფოთ ხარ მრავლისათჳს“ ლ. 10,41; „ერთიერთისათჳს ზრუნვიდენ ასონი“ I კორ. 12,25; „განვისუენო და არღარა ვზრუნვიდე“ O, ეზეკ. 16,42;

**ზრუნვა** «გულის-სიტყუა», «შეზრუნება», შფოთი, აღძვრა, ურვა, წუხილი, გარჯა, ღვაწლი, «მიმოტაცება», «მწუხარება»: „იწყო ზრუნვად და ურვად“ C, „იწყო მწუხარებად და ურვად“ DE, მთ. 26,37; „ხილვად მიმოტაცებისა და ზრუნვისა, რომელი ქმნულ არს ქუეყანასა ზედა“ ეკლ. 8,16; „მიუტევე უფალსა ზრუნვაჲ (გულის-სიტყუაჲ C) შენი“ ფს. 54,23; „არა მცირედი რაჲ ზრუნვაჲ (შეზრუნებაჲ Ꮭ) იყო ერისა კაცთაჲ მათ“ საქ. მოც. 12,18; „ზრუნვათაგან და სიმდიდრისა და გემოთაგან ამის სოფლისათა ვლენედ“ ლ. 8,14; „ზრუნვამან ჭორციელებისამან შეგიპყრა“ მრთ. D, ოქრ.-პეტრე და ელია 312; „სწავლულებისა ზრუნვაჲ სიყუარული არს“ O, სიბრძ. სოლ. 6,19; „არცა ზრუნვითა და ოფლითა ქუეყანისაჲ ესე საზრდელი ჭამად“ იპ. რომ.-კურთხ. მოხ. 196,17.

**ზრუნვისა დება** «გულს-დება», ზრუნვა: „არა თუ გლახაკთაჲ რაჲმე ზრუნვაჲ ედვა მას“ DE,—„არა თუ გლახაკთაჲ რაჲ გულს-ედვა მას“ C, ი. 12,6. იხ. დაზრუნვა, თანამზრუნველი, მიმოდაზრუნვა, მრავალმზრუნველი, შეზრუნება.

**ზრქელ-ი** სქელი; მსუქანი, «პოხილი»: „ვაჲ თხემსა მის მთისა ზრქელისასა“ I, ეს. 28,1; „ზრქელ (არს) გუამითა“ ბ. კეს.-ექუსთა დღ. 65,16; „ზროხანი მათნი (პოხილ Ꮯ) ზრქელ არიან“ ფს. 143,14. იხ. განზრქომა, სიზრქე.

**ზუავ-ი** გოროზი, ამაყი: „ზუავი იგი ნაბუქოდონოსორ“ მ. ცხ. 15v. იხ. ზუაობა, მზუაობარი.

**ზუაობა** გაამაყება, ამაყობა, ზვიადობა, ამპარტავნობა, დიდების-მოყვარება: „სირცხჳლი არს... რაჲთა უცხოსა ზედა ქველის-საქმესა ვზუაობდე“ მ. ცხ. 170v; „მაგისთჳს ნუ ზუაობ“ მ. ცხ. 196v; „ვეკრძალე კუალად გულის-სიტყუასა თავმოთნებისა და ზუაობისასა“ მ. ცხ. 36r; „მოიძულო სრულიად ვითარცა მტერი ღმრთისაჲ ზუაობაჲ“ მ. ცხ. 37r; „სნეულ ხარ ზუაობითა“ მ. ცხ. 49v. იხ. აღზუავება(-ული), საზუაობელი.

**ზუარ-ი** იხ. მეზუარე.

**ზუარაკ-ი** «ჴბო», «ჴარი», «ჴარი ჴბო»; მსხვერპლი: „დაკლან ზუარაკი წინაშე უფლისა“ G,—„დაკლან ჴბოჲ იგი წინაშე უფლისა“ O, ლევიტ. 1,4; „არა ჰჴნა ზუარა-

კითა და ვირითა ერთბამად" G, — „ნუ ჰქნავ ჴარითა და ვირითა ერთად" M, II შჯ. 22,10; „ზუარაკი უბიწოჲ მოიბას იგი" G,—„ჴარი ჴბოჲ უბიწოჲ... მოიბას" O, ლევიტ. 1,3; „ზუარაკები ჩემი... დამიკლავს (დაკლულ არს DE)", მთ. 22,4; „ზუარაკი ერთი ზროხათაგან" G, რიცხ. 7,15; „არა ვჭამ მე ჴორცსა ზუარაკთა შენთასა" ფს. 49,13; „ზუარაკნი თქუენნი და ზროხანი, რომელნი იქმოდიან ქუეყანასა" I, ეს. 30,24; „მოიბ ზუარაკი იგი ჰამებული მამისა შენისაჲ" M, მსჯ. 6,25; „ზუარაკი წელიწდეული" G, რიცხ. 8,8; „არა ითხოვს შენგან ჴბოსა ზუარაკად" მ. სწ. 173,37.

**ზუგია:** „(საკუმეველი)... სანდლითა და ფრჩხილითა... და ზუგიითა სწორად შეიზავების" H—622,20r.

**ზუება** «შობა»: „ირემნიცა იზუნეს ველსა გარე და დაუტევნეს ნუკრნი" I,—„ირემნი ველთა ზედა იშვებოდეს და დაუტევებდეს" pb., იერემ. 14,5. იხ. მეზუები, მზუელი, უზუები.

**ზუელვა** გაცინვა, გამოჯავრება: „სიტყუათა შენთა გიზუელვიდეს" O, ზირ. 27,26.

**ზუერ-ი** ბაჟი, ხარკი, გამოსაღები: „რომელთა გამოიღიან ხარკი ანუ თუ ზუერი" მთ. 17,25; „მისცემდით უკუე ყოველთა თანა-ნადებსა... საზუერესა ზუერი" ჰრომ. 13,7. იხ. მეზუერე, საზუერე.

**ზუზლა** «წყლულება», წყლული, ბალღამი: „ძაღლნიცა ჰლოშნიდეს ზუზლასა მისსა (წყლულებათა მისთა DE)" ლ. 16,21; „მოჰბანა ზუზლაჲ იგი წყლულებათა მათთაჲ" ანდ.-ანატ. 212,3; „ზუზლაჲ დამოწურა" H—341,233.

**ზულევა** «შთამოგორება»: „გინა ბგერაჲ განმაკრთობელი და ზულევაჲ კლდეთაჲ" O, სიბრძ. სოლ. 17,18. იხ. დაზულევა.

**ზურგ-ი:** „ზურგი მათი გარე შეგაქციეს" O, ნეემ. 9,17; „ზურგი ჩემი მივსცე გუემად" O, ეს. 50,6; „ზურგი მათი შეაქციეს შეურაცხებით" O, ზაქ. 7,11; „განიტეხა ზურგი და მოკუდა" O, I მფ. 4,18; „ზურგი მისი შეჰურვილ არს ეკლითა" ფიზ. 17,3. იხ. ზურგება, ზურგით.

**ზურგ-გატეხილ-ი:** „ნუ მოვალნ... ზურგ-გატეხილი ანუ ნახევარ-ჴმელი" pb.,—„არა მოუჴდეს კაცი... ზურგ-ტეხილ იყოს ანუ მხუწვროან" G, ლევიტ. 21,20. იხ. გატეხილი.

**ზურგება** გადარჩენა: „მეწამლეთა ნუ ზურგებით" O,—„მისანთა ცოცხალთა ყოფად ნუ დაუტევებთ" pb., გამოსლ. 22,18. იხ. ზურგი.

**ზურგით** უკან, «უკუანა»: „კარი შემოიწება ზურგით" O,—„კარი განიჴშა უკუანა თჳსსა" pb., დაბ. 19,6.

**ზურგით კერძო** «უკუანა კერძო», «უკუანაჲთ», უკანით: „მოუჴდა იგი ერსა შორის ზურგით კერძო" DE,—„მოვიდა იგი შორის ერსა მას უკუანა კერძო" C, მრ. 5,27; „მოუჴდა ზურგით კერძო" ლ. 8,44; „რომელ-იგი არს ზურგით კერძო კარიათარიმსა" M,—„აჰა უკუანაჲთ კარიათარიმისსა" G, მსჯ. 18,12; „ზურგით კერძო" M,—„უკუანაჲთ" G, მსჯ. 20,40. იხ. კერძო.

**ზურგით მოტჳრთე** ტვირთის მზიდველი: „შეკრიბა სოლომონ სამეოცდაათიათასი კაცთა ზურგით მოტჳრთეთაჲ" M, II ნშტ. 2,2. იხ. მოტჳრთე.

**ზურგის-შექცევა** შებრუნება: „ზურგი შეაქციეს" M, II ნშტ. 29,6. იხ. შექცევა.

**ზურგის-ძუალ-ი** ხერხემალი: „ზურგის-ძუალი მისი— რკინაჲ დასხივებული" O, იობ 40,14. იხ. ძუალი.

**ზურგ-ტეხილ-ი** «ზურგ-გატეხილი»: „არა მოუჴდეს კაცი... ზურგ-ტეხილ იყოს ანუ მხუწვროან" G,—„ნუ მოვალნ... ზურგ-გატეხილი ანუ ნახევარ-ჴმელი" pb., ლევიტ. 21,20. იხ. ტეხილი.

**ზურმუხტ-ი** smaragdus: „თუალნი მისნი იყვნეს ზურმუხტისა და ბივრიტისანი" ქ. ცხ. 83,10.

**ზუფად** ერთად: „შე-ღავე-სძინეს უცხოთესლთა მათ ზუფად კრებულად უბესა მას ველისა მის ტიტანელთაჲსა" O, II მფ. 5,22.

**ზჳნ-ი** ზვინი, გროვა; «ხუავი», «ზჳნეული»: „ალამალოს ზჳნები თჳსი" O, ზირ. 20,30; „ზჳნი კალოჲსაჲ" O,—„ხუავი კალოსა ზედა" pb., სოფ. 2,9; „შეკრბა იგი (მყუარი) ზჳნად-ზჳნად და დაყროლდა ქუეყანაჲ" O, გამოსლვ. 8,14; „შეკრბა წყალი, ვითარცა ზჳნი" pb.,— „დადგეს, ვითარცა ზჳნეულნი, წყალნი" O, ზირ. 39,22. იხ. დაზჳნვა ზჳნეული.

**ზჳნეულ-ი** «ზჳნი»: „დადგეს, ვითარცა ზჳნეულნი, წყალნი" O,—„შეკრბა წყალი, ვითარცა ზჳნი" pb., ზირ. 39,22. იხ. ზჳნი.

**ზღაპარ-ი:** „კაცი უმადლოჲ, ვითარცა ზღაპარი უჟამოჲსაჲ" O, ზირ. 20,21; „არა ნაცილ და ზღაპარ საგონებელ იყვნენ წმიდათა სახარებათა თხრობანი" კ.იერ.-აღდგ. 156,5; „ყოველი ესე ზღაპარ არს სიბრძნის მოქმედთაჲ" ბაბ. 45,18; „რომელნიმე იქადიედ პირველთა მეფეთა ცხორებასა თხრობად და რომელნიმე ჰამბავთა და ზღაპართა მთავართასა ზუაობენ და იქადიედ" მ. სწ. 19,5; „არა ვითარცა ტყუილსა და ზღაპარსა, არამედ ჭეშმარიტსა ხილულსა ვიტყჳ" Q—240,157.

**ზღაპარ-სიტყუად-ი** «მევეპე»: „ზღაპარ-სიტყუადთა და გამომეძიებელთა გულისხმის-ყოფისათა ხოლო გზაჲ სიბრძნისაჲ არა ცნეს" pb.,—„მევეპეთა და გამომეძიებელთა მეცნიერებისათა ხოლო გზაჲ სიბრძნისაჲ არა გულისჴმა-ყვეს" I, ბარ. 3,23.

**ზღაპრად** ზღაპრის სახედ, ზღაპრულად, ზღაპარივით: „ზღაპრად იტყჳთ ამას თქუენ" მრთ. A, ანტ. დ. 30r. იხ. ზღაპრობა, მეზღაპრე, მუცლით-მეზღაპრე.

**ზღაპრობა** ზღაპარივით თქმა: „გარდაქცეულად ჰზღაპრობთ" მრთ. A, ანტ. დ. 30r; „უსარგებელეს არს... უბანთა ზედა ზღაპრობად შეკრებასა" მ. სწ. 76,24. იხ. ზღაპარი.

**ზღვა** გადახდა, მიგება: „პატიჟეულიმცა ზღავს ყოველსა ამასმცა თჳსით თავით" O, I ეზრა 6,32; „ორი წილი ზღოს" O, გამოსლ. 22,4; „ცოდა... ზღოს ესე" O, ლევიტ. 5,16.

**ზღვა** საზღაური, ჯარიმა, გადასახდელი: „თუ... თანამდებ იყვნენ... ზღვაჲ მოჴდად" O, I ეზრა 8,27; „მომცა-ეცემიან... გინა თუ ზღვად, გინა თუ პყრობილებად" O, II ეზრა 7,26. იხ. გარდაზღვა, მიზღვა.

**ზღვარ-ი** იხ. მოსაზღვრე.

**ზღვარ-ი** «საზღვარი»: „იუდა დგეს ზღვრად მათად სამხრით კერძო“ G,—„იუდა დადგეს საზღვრად მათა ბღუარით კერძო“ M, **ისუ ნ. 18,5**; „ზღვარსა გარდაჰჴდა ბოროტად“ A—**92, 320**. იხ. განსაზღვრება, საზღვარი, განმასაზღურებელი, ზღვრობა, მოზღვანე/მოზღუანე/მოძღუანე, მოზღვრე, საზღვარი.

**ზღვევა** ვნება, დაზიანება, დასჯა, დაჯარიმება: „თავი თჳსი... იზღვია“ **ლ. 9,25**; „რომლისა-იგი საქმე დაიწუეს, იზღვიოს“ **I კორ. 3,15**; „ვზღვევდ თავით ჩემით ნაპარევსა დღისა და ღამისასა“ O, **დაბ. 31,39**; „არარაჲთ იზღვინეთ ჩუენგან“ **II კორ. 7,9**; „უგუნურნი იგი თანაწარჰჴდეს და იზღვინეს“ O, **იგ. სოლ. 22,3**.

**ზღვევა** ვნება, ზიანი, ჯარიმა: „შეიძინეთ ჭირი ესე და ზღვევაჲ“ **საქ. მოც. 27,21**; „მძულს ნიჭი, ზღვევისა მომატყუებელი“ **ბ. კეხ.-40-თჳხ 118,5**; „ზღვევად შეგჳრაცხიეს თჳთოეულსა დაჭირვებაჲ“ **მ. ცხ. 53v**; „გინებაჲ და ზღვევაჲ რომელმან სურვილით თავს-იდვას“ **მ. ცხ. 263v**.

**ზღვეულ-ი** «დაჭირვებული», «ჭირვეული», ვნებული: „ზღვეულ იქმნენ“ pb.,—„დაჭირვებულ იყვნენ“ O,—„ჭირვეულ იყვნენ“ I, **ეს. 28,13**. იხ. დაზღვევა(-ული), მოზღვევა.

**ზღვის-დება** «დაცემა»: „სახლი მისი აღივსო ზღვის-დებითა“ O,—„აღივსოს სახლი მისი დაცემითა“ **ზირ. 23,14**. იხ. დება.

**ზღვრობა** «ზღუანვა», ახლოს ყოფნა: „რომლისა სახლი ეზღვრებოდა (ეზღუანვოდა Ꮯ) შესაკრებელსა მას“ **საქ. მოც. 18,7**. იხ. ზღვარი.

**ზღლარკნილ-ი** მიმოკლაკნილი: „პოვის კუალი მისი ფრიად ზღლარკნილი“ **ბ. კეხ.-ექუს. დღ. 130,2**.

**ზღუა** ზღვა: „ძრვაჲ იყო დიდ ზღუასა შინა“ **მთ. 8,24**; „შთავარდი ზღუასა (ზღუად DE)“ **მრ. 11,23**; „არს მჴეცი ზღუასა შინა“ **ფიზ. V,1**.

**ზღუად კერძო, ზღჳთ კერძო** «ზღუად მიმართ»: „მოაქცია ზღუად კერძო“ O,—„მიიქცა ზღუად მიმართ“ M, **ეზეკ. 42,18**. „მწყობრი ბანაკისა ეფრემისი ზღჳთ კერძო ძალისა თანა მისისა“ G, **რიცხ. 2,18**. იხ. ზღჳს-პირი, მეზღჳსპირე, ზღჳს-კიდე, ზღჳსკიდელი.

**ზღუანვა** «ზღვრობა», ახლოს ყოფნა: „რომლისა სახლი ეზღუანვოდა (ეზღვრებოდა Ꮭ) შესაკრებელსა მას“ **საქ. მოც. 18,7**.

**ზღუდე** «კედელი», «ღობე», გარს შემოვლებული სიმაგრე: „სარწმუნოებით ზღუდენი იერიქოსანი დაეცნეს“ **ჰებრ. 11,30**; „აღაშენა ყოველი ზღუდე დარღვეული“ M, **II ნშტ. 32,5**; „ზღუდედ მოადგა სამწყსოსა თჳსსა“ **მრთ. D, ხ. გაბ. 94,21**; „ზღუდჱ გარე მოსდვა მას“ DE, **მთ. 21,33**; „შუა კედელი ზღუდისაჲ მის დაჴსნა“ **ეფეს. 2,14**; „ვითარცა კედელსა მიდრეკილსა და ზღუდესა განშორებულსა“ Ꮯ,—„ვითარცა კედელსა მიდრეკილსა და ღობესა დაჭენებულსა“ Ꮭ, **ფს. 61 4**; „რომელი დაარღუევდეს ზღუდესა, უკბინოს მას გუელმან“ O, **ეკლ. 10,8**; „შეამშჭუალო მანითა ზღუდესა“ G,—„დამსჭუალო მანებითა კედელსა“ M, **მსჯ. 16,13**; „აღაშენნა ტჳროსმან ზღუდენი თჳსნი“ I, **ზაქ. 9,3**; „მოადგა დავით ზღუდენი ასურეთს“ M, **I ნშტ. 18,6**; „მოიგეთ დაყუდებაჲ, ვითარცა ზღუდე რვალისაჲ“ **მ. ცხ. 22,13**; „ესე არს ზღუდე მორწმუნეთაჲ დაურღუეველი“ **მ. სწ. 211,6**. იხ. გარე-მოზღუდვა, გარემოჲს-მოზღუდვა, ზღუდე-დარღუეული, ზღუდვილი, ზღუდის-ზღუდე, ზღუდო(ვ)ანი, მოზღუდვა, უზღუდო, შეზღუდვა.

**ზღუდე-დარღუეულ-ი** კედელდაშლილი: „ვითარცა ქალაქი ზღუდე-დარღუეული და უზღუდოჲ“ O, **იგ. სოლ. 25,28**. იხ. დარღუეული.

**ზღუდვილ-ი** «მოზღუდვილი»: „ქალაქსა შინა ზღუდვილსა“ G,—„ქალაქსა შინა მოზღუდვილსა“ pb., **ლევიტ. 25,29**. იხ. ზღუდე.

**ზღუდის-ზღუდე** «გარე-ზღუდე»; «პატნეზი»: „დადვას ზღუდე და ზღუდის-ზღუდე“ O,—„მოსდვას ზღუდე და გარე-ზღუდე“ pb., **ეს. 26,1**; „აღუშენოს მას (ქალაქსა) გარემო ზღუდის-ზღუდჱ დიდი“ **ეკლ. 9,14**; „არცა მოადგას ზღუდის-ზღუდე“ O,—„არცა ამრგულივოს მის ზედა პატნეზი“ pb., **ეს. 37,33**; „ზღუდის-ზღუდე აღაქმნეს (აქმნეს I) მას გარემო ქვითა თლილითა (გამოთლილითა ქვითა გარემოჲს I)“ O, **იერემ. 52,4**.

**ზღუდოვან-ი, ზღუდოან-ი** ზღუდიანი: „აღაშენა ქალაქები ზღუდოანი ურიასტანს“ M, **II ნშტ. 11,5**; „იუდა განიმრავლა ქალაქები ზღუდოვანი“ O, **ოვსე 8,14**. იხ. ზღუდე.

**ზღურბლ-ი** «კორხიმლი»: „დაიდგნენ... საყდარნი მათნი ზღურბლთა ზედა ბჭეთა იერუსალჱმისათა“ I, **იერემ. 1,15**; „ჯდა საყდრითა ზღურბლთა ზედა ტაძრისა მის უფლისათა“ O, **I მფ. 1,19**; „ზღურბლნი კარისა მისისანი დათრგუნენინ ფერჴმან შენმან“ O, **ზირ. 6,36**; „სცხოს ორთავე წყრთილთა და ზღურბლსა კარისასა სახლსა შინა“ O, **გამოსლ. 12,7**; „ვითარცა კარი იქცევინ ზღურბლსა ზედა“ pb.,—„ვითარცა კარი რაჲ იქცევინ კორხიმლსა ზედა“ O, **იგ. სოლ. 26,14**.

**ზღჳს-კიდე** ზღვის-პირი: „გარდამოჴდეს მოწაფენი მისნი ზღჳს-კიდესა მას“ C, **ი. 6,16**; „გარდამოვიდა ზღჳს-კიდედ“ O, **ივდ. 3,7**; „რომელნი ზღჳს-კიდესა არიან“ I, **ეს. 9,1**.

**ზღჳსკიდელ-ი** ზღვისპირელი: „საულ, რომელი ესუა ზღჳსკიდელისა მისგან“ O, **გამოსლ. 6,15**. იხ. კიდელი.

**ზღჳს-კიდისა** «მეზღჳსპირე», ზღვისპირელი: „ვაჭართა ზღჳს-კიდისათა იტყჳს“ **იპ. რომ.-კურთხ. მოხ. 178,16**; „ზღჳს-კიდისათა ქანაანელთა აღმოსავალისათა... (მოუვლინა)“ pb.,—„(წარავლინა)... ქანანელთა მიმართ აღმოსავალით კერძოთა და მეზღჳსპირეთა“ G, **ისუ ნ. 11,3**. იხ. კიდე.

**ზღჳს-პირ-ი** ზღვის კიდე, ზღვის ნაპირი: „შეეახლის იგი ქჳშასა ზღჳს-პირისასა“ **ბ. კეხ.-ექუს. დღ. 56,17**. იხ. პირი; შდრ. მეზღჳსპირე

**ზღჳს-ქალი** siren: „მუნ ზღჳს-ქალნი და დევნი როკვიდენ“ **ფიზ. XVI, 2**. იხ. ქალი.

## ჱ

**ჱ**, ეჲ, ქართული ანბნის მე-8 ასო, რიცხვითი მნიშვნელობა—8.

**ჱლი** ღმერთო ჩემო: „ჱლი, ჱლი, ლამა საბაქთანი (საბაკთანი C)“ **მთ. 27,46**.

# თ

**თან**—ქართული ანბნის მე-9 ასო; რიცხვითი მნიშვნელობა—9.

**თაგუ** თაგვი: „არაწმიდა არს... ქურცინი და თაგჳ და ხჳთქი“ O, **ლევიტ. 11,29**.

**თაგუ-ქურცინ-ი** «ვრცინი და თაგჳ». mus araneus, sive mustela: „არაწმიდა არს... თაგუ-ქურცინი და მსუენ-ლომი“ O,—„ვრცინი და თაგჳ და მსუენ-ლომი (არაწმიდა არიან)“ G, **ლევიტ. 11,30**. იხ. ქურცინი.

**თავ-ი** caput: „იცხე თავსა შენსა“ **მთ. 6,17**; „ფერჴთაგან ვიდრე თავადმდე“ I, **ეს. 1,6**; „ვინ სცეს თავსა ჩემსა წყალი“ I, **იერემ. 9,1**; „გეფუცები თავსა ჩემსა“ **ვარ. 809**; „უხეთქნა თავსა მისსა“ **იზტ. 121,12**; „თქუენი თავისა თმანიცა ყოველნი განრაცხილ არიან“ **მთ. 10, 30**; „იოვანეს მე თავი მოვჰკუეთე“ **ლ. 9,9**. იხ. თავოვანი, თანა-მოთაული, კაცის-თავოვანი, კუროჲს-თავი, მოთაული, მრავალთავი, მჳნისთაობა, ოთხთავი, სასთაული, სასთუნალი, სასთუნლითი.

**თავ-ი** «მთავარი», «მთავრობა», მეთაური; «თავადი»: „დადვეს ერმან იგი თავად მათ ზედა“ G,—„დაადგინეს იგი ერმან მან კრულთა ზედა მთავრად მათდა“ pb., **მსჯ. 11,11**; „იგი მოსცა თავად ზესთა ყოველთა ეკლესიასა“,—„იგი მოსცა მთავრობად უფროჲს ყოველთა ეკლესიასა“ Q, **ეფეს. 1,22**; „იგი არს თავი (თავადი) ყოვლისა მთავრობისაჲ“ **კოლ. 2,10**. იხ. ათის-თავი, ასის-თავი, ერისთავი, ავაზაკთ-მთავარი, ანგელოზთ-მთავარი/ანგელოსთ-მთავარი, ასომთავარი, ერის-მთავარი, ერის-მთავრობა, თანა-მოთაული, მამათ-მთავარი/მამად-მთავარი, მეოთხედ-მთავარი, მეოთხედ-მთავრობა, მესაპყრობილეთ-მთავარი, მეფასეთ-მთავარი, მზარაულთ-მთავარი, მთავარი, მმთავრობი, მღდელთ-მთავარი, საერისთაო; ციხისთავი, წყაროჲს-თავი.

**თავ-ი** «თხემი», მწვერვალი: „თავსა ზედა მთათასა“ **ოქრ.-მარხ. და იონ. 101,13**; „თავთა ზედა მთათასა“ M,—„თხემსა ზედა მთათასა“ G, **მსჯ. 9,25**; „აღვიდა... თავსა ზედა მთისა ნოპატისასა“ **ნრხ. 76,6**; „თავსა კლდეთასა (დაიმკჳდრა)“ **ფიზ. XXII, 13**. იხ. თავად-თავად.

**თავ-ი** წიგნის კარი, ნაწილი: „თავი საკითხავისაჲ მის, რომელსა იკითხვიდა“ **საქ. მოც. 8,32**; „პოვა... თავი ერთი წიგნი ტომარი და ესრე წერილ იყო“ O, **II ეზრა 6,2**; „თავსა წიგნთასა წერილ არს ჩემთჳს“ **ფს. 39,8**.

**თავ-ი** კუთხის ქვა: „(ლოდი)... რომელი იქმნა თავ - საკიდურთა“ **საქ. მოც. 4,11**. იხ. სუეტის-თავი.

**თავ-ი** «სასთაული»: „თავადი იყო პირით-კერძო მის ნავისასა თავსა ზედა და ეძინა“ DE,—„იგი თავადი წვა თავით-კერძო სასთაულსა ზედა“ C, **მრ. 4,38**.

**თავით** თავისაკენ, სასთუმლით: „სხდეს ერთი თავით და ერთი ფერჴით“ C, **ი. 20,12**.

**თავით-კერძო** თავისაკენ, სასთუმლის მხარეს; «პირით კერძო»: „მიხედა და იხილა თავით-კერძო მისა ჭუეზაჲ ერთი ასლისაჲ“ **III მფ. 19,6**; „მოუჴდა... თავით-კერძო ოლომფორნესა“ O, **იუდ. 13,8**; „თავადი წვა თავით-კერძო“ C,—„თავადი იყო პირით-კერძო მის ნავისასა“ DE, **მრ. 4,38**.

**თავ-ი** დასაწყისი; ბოლო: „რომელმან ქმნეს თავი და ბოლოჲ“ I, **ეს. 19,15**; „თავსა დასასრულისა მათისასა“ **ფს. 139,10**; „სიმდაბლე თავი არს ყოვლისა კეთილისაჲ“ **მ. სწ. 7,20**; „შთაავდო წყაროჲსა თავსა მძორი რაჲმე“ **მ. სწ. 55,22**; „თავთა წყაროთასა უძლოდის მათ“ I, **ეს. 49,10**.

**თავ-ი** თავის ქალა პირუტყვისა: „ვიდრემდე იპოვებოდა თავი ვირისაჲ ერგასის სასწორის ვეცხლის“ O, **IV მფ. 6,25**; „ნაგებითა მესათხევლეთაჲთა თავი მისი (ვერ მოიღონ)“ M, **იობ 40,26**.

**თავ-ი** სვეტის თავი: „დაფარვად თავთა მათ ქოთარეთთასა, რომელი-იგი იყო თავთა მათ ზედა სუეტთასა“ **II ნშტ. 4,12**.

**თავ-ი** თავნი: „უკუნ სცეს თავი ბრალისაჲ მის და მეხუთე მისი შესძინოს მას ზედა“ G, **რიცხ. 5,7**. იხ. ერგასის-თავი.

**[თავ-ი]** დასაწყისი: იხ. თთჳს-თავი/თჳს-თავი.

**თავ-ი, თავ-ი ჭუვილისა** თაველი, თავთავი, «ჭუვილი»: „მოწაფენი მისნი მოჰკრიდეს თავსა ჭუვილისასა“ **ლ. 6,1**; „იწყეს... სხუერტად თავისა“ C,—„იწყეს... მუსრვად თავსა ჭუვილისასა“ DE, **მრ. 2,23**; „აღდგა კრებად თავისა“ O, **რუთ 2,15**; „ვკრიბო თავი ჭუვილისაჲ“ M,—„შევკრიბე ჭუვილნი“ G, **რუთ 2,2**; „ვინ შეკრიბა თავი ჭუვილისაჲ ქვესა შინა მყარსა“ I, **ეს. 17,5**; „თავ ჭუვილის განჭმელ და უჟამოჲს ნაყოფ“ **ფლკტ. 138,12**.

**თავ-ი, თავ-ი თჳს-ი** «სული თჳსი», «გული თჳსი»; გული, გონება, «სული»: „იესუ გულისჴმა-ყო თავით თჳსით“ DE,—„ცნა იესუ გულსა თჳსსა“ **მრ. 5,30**; „მწყემსმან კეთილმან თავი თჳსი (სული თჳსი DE) დადვის საცხოვართა თჳსთა ზედა“ C, **ი. 10,11**; „არა ითხოვე... არცა თავნი მტერთანი“ **II ნშტ. 1,11**; „ნუ ჰგონებთ და იტყჳთ თავით თჳსით“ **მთ. 3,9**; „სიბრძნჱ იქებს თავსა თჳსსა“ O, **ზირ. 24,1**; „თავით თჳსით შენ იტყჳ მაგას“ **ანან. ებრ. 196,24**; „დაიდვა თავისა თჳსისა საცთური“ O, **ოვსე 4,17**; „ვითარცა გინებაჲ თავთა თჳსთაჲ შეჰრაცხეს“ **ოხკ. 17,12**; „არცაღა დიდსა მაგას შარავანდედსა თავსა თჳსსა უფლიეს“ O, **I ეზრა 4,28**; „ნუ ზრუნავთ თავთა თქუენთათჳს“ C,—„ნუ ჰზრუნავთ სულთა თქუენთათჳს“ DE, **მთ. 6,25**; „თქუა თავსა შორის თჳსსა“ **მ. ცხ. 93r**; „გულისჴმა-ყო თავით თჳსით“ DE,—„ცნა... გულსა თჳსსა“ C, **მრ. 5,30**.

**თავ-ი თქუენ-ი** თქვენი, თავისთავი: „გიჩუენო ბოროტი აღსასრული თავთა თქუენთაჲ“ **ფლკტ. 142,7**; „რომელთა მსგავსებაჲ გურიტისაჲ გაქუს თავთა თქუენთა“ **ოქრ.-გურიტ. 225,15**.

**თავ-ი მათ-ი** ის, თავისთავი: „მოგცნედ შენ თავნი მათნი“ O, **იუდ. 2,5**; „განიყვეს სამოსელი ჩემი თავისა მათისა“ O, **მთ. 27,35**.

**თავ-ი შენ-ი** შენ, თავისთავი: „უჩუენე თავი შენი მღდელსა“ **მთ. 8,4**; „ნუ მართლ გიჩნ თავი შენი წინაშე მეუფისა“ O, **ზირ. 7,5**; „მოავლინა... მოკლვად თავისა შენისა“ O, **იერემ. 40,14**.

**თავ-ი ჩემ-ი** მე, თავისთავი: „შთავიგდე თავი ჩემი ზღუასა“ **მრკ. 250r**; „დავსთესო იგი თავისა ჩემისა“ O, **ოვსე 2,23**; „არცა თავი ჩემი ღირს მიჩნდა მისლვად შენდა“ **ლ. 7,7.** იხ. თავად-თავადი, თავიეთ, თავის-თავ, თჳსი, თჳსა, თჳსაგან, თჳსაგანი, თჳსად თანად, თჳსება, თჳსთაგანი, თჳსთანა, თჳს-თჳს, თჳს-თჳსად, თჳს-თჳსება, თჳსით თავით.

**თავად-ი** «თჳთ», თვითონ: „თავადმან აღიხილნა თუალნი მისნი“ **ლ. 6,20**; „თავადი იგი ცეცხლითა განილიოს“ O, **ზაქ. 9,4**; „თავადსა ემოსა სამოსელი“ **მთ. 3,4**; „მეცა თავადი კაციჳე ვარ“ **საქ. მოც. 10,26**; „თავადმან დავით თქუა“ C,—„თჳთ იგი დავით იტყჳს“ DE, **მრ. 12,36**; „ისრაელმან თავადმან ცნას“ M,—„ისრაელმან თჳთ ცნას“ G, **ისუ ნ. 22,22**.

**თავად-ი** «თავი», მეთაური: „იგი არს თავადი (თავი) ყოვლისა მთავრობისაჲ“ **კოლ. 2,10.** იხ. თავი, უთავადესი.

**თავად-ი** თავნი: „მისცეს მას თავადი იგი და მეხუთჱ იგი შესძინოს მას ზედა“ M, **ლევიტ. 6,5.** იხ. თავი.

**თავად-თავად** პირამდე: „უწყვიდა... იფქლსა თავად-თავად“ O, **დაბ. 47,12**.

**თავად-თავად-ი** თავის/სულის მიხედვით, თითოეული: „იყო რიცხჳ თავად-თავადისა მათისა ოცდათურამეტ ათასი“ **I ნშტ. 23,3**; „აღიხილეს... ყოველი წული თავად-თავად მათდა“ G, **რიცხ. 1,18**; „ითხოვდა... ხარკსა, რომელი ზედა-ედვა ჩუეულებისაებრ თავად-თავადისა მათისა“ **H—341,725.** იხ. თავი, თავი თჳსი.

**თავალებულ-ი** თავამართული: „კაცი ხოლო მარტოჲ თავალებულად მდგომარე არს, ხოლო სხუანი ცხოველნი დაღონებულ არიან გუამითა“ **გრ. ნოს.-კაც. აგებ. 154,18.** იხ. ალებული (ალება).

**თავგა(ნ)წირვა** თავგამეტება, თავგადადება: „მარადის მდგომარე არნ იგი... განმზადებული ბრძოლად მტერთა მეფისათა თავგაწირვით“ **მ. სწ. 120,12**; „ვხედავთ შრომასა და ღუაწლსა ვაჭართასა, რომელნი თავგაწირვით ვლენან ზღუასა შინა“ **მ. სწ. 15,68**; „არცა თავს-ვიდევით... მიშუებად მათდა თჳნიერ სიკუდილისა და ყოვლითა ღონითა თავგანწირვით“ **ბალ. 128,9.** იხ. გა(ნ)წირვა.

**თავდაბურვილ-ი** თავდახურული: „რომელი ილოცვიდეს... თავდაბურვილად, არცხუენს თავსა თჳსსა“ **I კორ. 11,4.** იხ. დაბურვილი (დაბურვა).

**თავდადებულ-ი** თავმდაბალი, მშვიდი: „მხოლოჲ ხარ ქველის-მოქმედი და თავდადებული“ **განს. ი. 199,5.** იხ. დადებული (დადება).

**თავდადრეკილ-ი** თავდახრილი: „მივიწინეთ... თავდადრეკილნი და გულგანპებულნი ბნელსა მას გარესკნელისასა“ **მ. სწ. 92,6.** იხ. დადრეკილი (დადრეკა).

**თავდამოქცევით**: „ბრძანა... დამოკიდებაჲ მისი თავდამოქცევით ჰაერთა ზედა“ **Sin.—11,47v.** იხ. დამოქცევა.

**თავდაუბურველად** თავდაუხურავად, თავღიად: „რომელი (დედაკაცი) ილოცვიდეს... თავდაუბურველად, არცხუენს იგი თავსა თჳსსა“ **I კორ. 11,5.** იხ. დაუბურველი.

**თავდაქცევით** თავდაღმა: „რომელსა დამოკიდებულ ვარ მე თავდაქცევით“ **ფლპ. მოც. 9,26**; „დავწრიდოთ სისხლი მათი თავდაქცევით დაკიდებითა“ **Ath.—11, 253v.** იხ. დაქცევა.

**თავ-დგმა** დამთავრება: „ვერ თავ-ადგამ საქმესა ამას“ **ბალ. 67,35**.

**თავ-დება** იხ. თავს-დება.

**თავიეთ-ი** თავიანთი: „არა ჩემთჳს მოსრულ არიან, არამედ თავიეთ საქმისათჳს“ **მ. ცხ. 233v.** იხ. თავი; შდრ. თავისი.

**თავით თჳსით** (ზზ.) «თჳსით თავით», თავად: „თავით თჳსით ქუეყანამან მან გამოიღის ნაყოფი“ C,—„თჳსით თავით ქუეყანაჲ ნაყოფსა გამოიღებნ“ **მრ. 4,28**; „თჳთ თავით თჳსით მივალს მის თანა“ **მ. ცხ. 276r.** იხ. თჳსი.

**თავით-კერძო** «პირით-კერძო»: „თავადი წვა თავით-კერძო“ C,—„თავადი იყო პირით-კერძო მის ნავისასა“ DE, **მრ. 4, 38.** იხ. კერძო.

**თავით-კერძო-ჲ** წინა მხარე: „თავით-კერძოჲ იგი უმაგრჱსად დგა და შეუძრავად“ **საქ. მოც. 27,41**; „იყო თავით-კერძოჲ მისი, ვითარცა ჭარი“ **წწტყ. 106.** იხ. კერძო.

**თავის-ი** თვისი, მისი: „არა ეძიებნ თავისასა“ **I კორ. 13,5**; „იქმნნეს თუ კაცმან ღმერთნი თავისად“ I, **იერემ. 16,20.** იხ. თავი.

**თავის-თავ** ცალკე: „დავამკჳდრნე თავის-თავ“ O, **II მფ. 7,10**; „დაიმკჳდროს ისრაჱლმან თავის-თავ სასოვებით“ **იპ. რომ.-კურთხ. მოხ. 196,5.** იხ. თავი.

**თავ(ის)-მოთნე** თავის მოიმედე, ამაყი, ზვიადი, თავმომწონე: „ნუ თავის-მოთნჱ ხარ ფასითა შენითა“ O, **ზირ. 5,2**; „თავის-მოთნჱ იგი და შეურაცხის-მყოფელი კაცი ლაღი არს“ O, **ამბ. 2,5**; „ნუ თავის-მოთნე ხარ ჟამსა მას იწროებისასა“ O, **ზირ. 10,29**; „შენ ყრმა ხარ და თავ-მოთნე“ **ბალ. 102, 37.** იხ. მოთნე.

**თავის-მოყუარე** თავმოყვარე: „იყვნენ კაცნი თავის-მოყუარე“ **II ტიმ. 3,2.** იხ. მოყუარე.

**თავის-მყოფელ-ი** პატივის ან სიყვარულის მწყალობელი; მდაბალი: „შეურაცხთა თავის-მყოფელ იგი არს“ **რიფს. 173,2.** იხ. მყოფელი.

**თავის-სახუეველ-ი** თავსაკრი: „თავის-სახუეველითა თჳსითა იწმედნ ცრემლთა მათ, რომელნი გარდამოდიოდეს თუალთაგან მისთა“ **მ. სწ. 295,9.** იხ. სახუეველი.

**თავისუფალ-ი** «განთავისუფლებული»; აზნაური, კეთილშობილი: „განავლინო იგი თავისუფლად შენგან“ G,—„გამოავლინო იგი შენგან განთავისუფლებული“ M, **II შჯ. 15,12**; „ვინ განუტევა კანჯარი თავისუფლად?“ **ფიზ. XII, 3**; „თავისუფალ თუ ხარ ცოლისაგან, ნუ ეძიებ ცოლსა“ **I კორ. 7,27**; „ჭეშმარიტად თავისუფალ იყვნეთ“ **ი. 8,36**; „მონაჲ ვარი და არა თავისუფალი მეუფისა ქრისტესი“ **ბალ. 86,22**.

**თავისუფალ ქმნა/ყოფა** «განთავისუფლება»: „ვითარ შენ იტყჳ, ვითარმედ: თავისუფალ იქმნეთ?“ C,—„ვითარ-ეგე შენ იტყჳ, ვითარმედ: განსთავისუფლდეთ“ DE, **ი. 8,33**; „თავისუფალ გუქმნნა ჩუენ“ **ოქრ.-მარხ. და იონ. 27,21.** იხ. უფალი; შდრ. განმათავისუფლებელი, განთავისუფლება, თავისუფლება.

**თავისუფლება** განთავისუფლება, გაშვება: „გამოიყვანნა საპყრობილით კაცნი იგი... ათავისუფლნა“ **მ. ცხ. 223v.**

**თავისუფლება/თავისუფლობა** განთავისუფლება: „შენ ნუ ეძიებ თავისუფლებასა“ მ. სწ. 146,14; „არცა გნებავს თავისუფლებისა“ მ. ცხ. 48v; „არა კმა იყოა მებრ თავისუფლებაჲ ოდენ?“ მ. ცხ. 75v; „განვჰჴსნნეთ თავნი ჩუენნი შეკრულებისაგან ბოროტთაჲსა, რამეთუ ჴელმწიფედ თავისუფლობაჲ გუაქუს თავთა ჩუენთა ზედა“ მ. ცხ. 150,31; „ნუ აჴუებ მას თავისუფლებასა“ O, ზირ. 7,23. იხ. გამოთავისუფლება.

**თავ(ის)-ყოფა** «პატივის-ცემა»: „თავ-უყავ მამასა და დედასა“ C,—„პატივ-ეც მამასა შენსა და დედასა შენსა“ მთ. 15,4; „თავ-უყავ მკურნალსა საჴმარებისა მისისათჳს“ O, ზირ. 38,1; „აჰა თავი-ჰყავ, დაჯედ სახლსა შენსა“ O, IV მფ. 14,10.

**თავ(ის)-ყოფა** განდიდება, პატივი; შეკრება: „არცა ჰშუენის თავის-ყოფაჲ კაცისაჲ მის ცოდვილისაჲ“ O, ზირ. 10,26; „თავ-ყოფად ყოველივე ქრისტეს მიმართ“ ეფეს. 1,10; „დიდება კაცისა—თავ-ყოფაჲ მამისაჲ თჳსისაჲ“ O, ზირ. 3,13; „სარგებელ არს მონისა თავ-ყოფაჲ უფლისა თჳსისაჲ... და მკოდოვთაჲ—შეევედრებაჲ მდიდართაჲ“ Ath.—11,200v.

**თავ-ყოფილ-ი** მორჩილი: „ჴერ-არს ერთმანერთისა მიმართ თავ-ყოფილი ფერჳთა ბანაჲ უხუცესთაჲ მრწემსთა მიმართ“ Ath.—11,77v. იხ. ყოფა.

**თავმოდრეკილ-ი** თავდახრილი: „თავმოდრეკილ, რეცა მღუმესა შთავრდომილნი, ისხნეს“ მრთ. S, ოქრ.-მარხ. და იოვ. 102,16; „ტიროდე თავმოდრეკილად“ მ. სწ. 131,25. იხ. მოდრეკილი (მოდრეკა).

**თავმოთნე** იხ. თავის-მოთნე.

**თავმოთნება, თავსმოთნება** თავმოწონება; თავისნება: „ძრძალე კუალად გულის-სიტყუასა თავმოთნებისა და ზუაობისასა“ მ. ცხ. 36r; „რაჲთა არა მერმეცა თავსმოთნებით განლაღნენ“ O, II ეზრა 4,20. იხ. მოთნება.

**თავმძლუარ-ი** მხედართ-მთავარი: „იყავ ჩუენდა თავმძღუარ და განვეწყუნეთ ძეთა მიმართ ამმონისთა“ G, მსჯ. 11,6. იხ. მძღუარი.

**თავობა, თაობა** დასაწყისი. იხ. თავი; შდრ. თთჳსთავობა, მჴნისთაობა.

**თავოვან-ი** იხ. თავი; შდრ. კაცის-თავოვანი.

**თავ(ს)-დება** «ტჳრთვა», «მითავსება», «თავს-მდებ ქმნა/ყოფა», მორჩილება, გაგონება, კისრება, მოთმენა, ატანა: „თავს-დებით თავს-იდევით ეგე“ MO,—„მტჳრთველთა იტჳრთეთ ეგე“ G, რუთ 2,16; „წეს არს შენდა მრავალი ტანჯვაჲ თავს-დებად“ ფლკტ. 152,16; „მე თავს-ვიდებ თქუენსა“ I,—„მიგითავსებ თქუენ“ G, ეს. 46,4; „არა ინებეს თავს-დებად სწავლისა“ I, იერემ. 5,3; „მან თავს-იდვა სიტყუაჲ იგი ძუძეულისა მიმართ“ რიფხ. 172,16; „თავს-იდებდით ურთიერთას“ კოლ. 3,13; „ვერ თავს-იდვა მტერმან“ მრთ. A, ანტ. დ. 23r; „რომელმან თავს-იდვას მონაჲ უგუნური, აგინებს იგი სამართალსა“ O,—„რომელი თავს-მდებ იქმნას ყრმისა უგუნურისა, აგინებს სიმართლესა“ pb., იგ. სოლ. 19,28; „უკუეთუ თავს-იდვა მეგობარი შენი, მისცე ჴელი შენი მტერსა შენსა“ M,—„უკუეთუ თავს-მდებ იქმნე მეგობრისა წილ შენისა, მიეც ჴელი შენი მტერსა“ pb., იგ. სოლ. 6,1; „რომელთა თავ-უდებიეს შენი ეგე უგუნურებაჲ“ ვარ. 811.

**თავს-დება** ტვირთვა, «თავს-მდებობა»: „თავს-დებით თავს-იდევით ეგე“ MO,—„მტჳრთველთა იტჳრთეთ ეგე“ G, რუთ 2,16; „ნუ მისცემ თავს-დებად თავსა შენსა სირცხჳლითა პირისაჲთა“ O,—„ნუ მისცემ თავს-მდებობასა შინა სასირცხოდ პირსა“ pb., იგ. სოლ. 22,26. იხ. დება.

**[თავსება]** იხ. მითავსება.

**თავს-მდებ-ი** თავდები: „ნუ დაუდგები თავს-[მ]დებად უმტკიცესსა შენსა“ O, ზირ. 8,15; „კეთილის-ყოფაჲ იგი თავს-მდებისაჲ დაამჴჳს ცოდვილმან“ O, ზირ. 29,22; „ნუ მიეჩდვები თავს-მდებსა მისსა“ მ. სწ. 304,27.

**თავს-მდებ ქმნა** «თავ(ს)-დება»: „რომელი თავს-მდებ იქმნას ყრმისა უგუნურისა, აგინებს სიმართლესა“ pb.,—„რომელმან თავს-იდვას მონაჲ უგუნური, აგინებს იგი სამართალსა“ O, იგ. სოლ. 19,28. იხ. დება.

**თავს-მდებება, თავს-მდებობა** თავდებობა: „თავს-მდებებამან მრავალნი წარწყმიდნა“ O, ზირ. 29,24; „მიგჴდი თავს-მდებობასა მაგისსა“ მ. ცხ. 310r; „ნუ მისცემ თავს-მდებობასა შინა სასირცხოდ პირსა“ pb.,—„ნუ მისცემ თავს-დებად თავსა შენსა სირცხჳლითა პირისაჲთა“ O, იგ. სოლ. 22,26. იხ. მდებება.

**თავს-მდებელ-ი** მომთმენი, ამტანი: „თავს-მდებელ ჴირთა“ მ. ცხ. 277r. იხ. მდებელი.

**თავს-მოთნება** იხ. თავმოთნება.

**თავსნიერ-ი** შესაწირავი, საღვთო: „შესწირავნ წელიწადსა სამ-გზის თავსნიერთა საკურთხთა“ O, III მფ. 2,35; „შეწირნა მსხუერპლნი თავსნიერნი დასამშჳდებელნი“ O, III მფ. 3,15.

**თავსნიერ-ი** რიცხვი, ანგარიში: „მოიღე თავსნიერი ავართა ნატყუენავისათაჲ კაცითგან მისაცხოვარადმდე“ G, რიცხ. 31,26; „მოიღეს თავსნიერი კაცთაგან მბრძოლთა ჩუენ თანა“ G, რიცხ. 38,49.

**თავს-სხმა** ტვირთვა, აკიდება, დათმენა: „ორთა ბრძოლათა თავს-ისხამ“ მ. ცხ. 108v; „უძლურებანი ჩუენნი თავს-ისხნა“ მთ. 8,17; „მან ცოდვანი ჩუენნი თავს-ისხნა“ იპ. რომ.-კურთხ. ისაკ და იაკ. 20,12. იხ. სხმა.

**თავქედ-ი** სიგიჟე, სიცოფე: „საქმე ჩემი და შენი მსგავს არს კაცსა თავქედითა სნეულსა, რომელი პირითა წარ-რევნ სიტყუათა მრავალთა და გონებითა არა უწყინ, რასა შინა არნ“ მ. სწ. 162,11; „გარდაიქცა სნეულებაჲ მისი თავქედად, განწირულად ცხორებისაგან, და წარჴიდა ცნობაჲ მისი“ მ. სწ. 294,13. იხ. თავქედეანი/თავქედიანი.

**თავქედეან-ი, თავქედიან-ი** გიჟი, შეშლილი: „ვჰკურნებდი ოდესმე უძლურსა თავქედეანსა (var. თავქედიანსა)“ გრ. ნოს.-კაც. აგებ. 173,23 იხ. თავქედი.

**თავყანის-ცემა, თავყუანის-ცემა, თაყუანის-ცემა** «ლოცვა», მსახურება: „თავყუანი-სცეს უფალსა“ O, I მფ. 15,31; „დაემორჩილე თავყუანის-ცემად დიდსა... აპოლონსა“ ფლკტ. 133,11; „აღჴდა პეტრე ერდოსა ზედა თაყუანის-ცემად (ლოცვად Ϛ)“ საქ. მოც. 10,9; „არა თაყუანის-ვსცემ ღმერთსა ჴელით-ქმნულსა“ O, დან. 13,4; „თავყანის-სცეს მას“ ხანმტ. მრთ. 28,9. „რაჲთა მოიქცენ თაყუანის-ცემად“ მხკ. 53,4. იხ. ცემა.

**თავ-ყოფა** იხ. თავის-ყოფა.

**თავწარსხმულ-ი** თაველი, თავთავი: „მეყსეულად თავწარსხმული მოიღო ქველის-საქმჱ“ **მრთ.** D, **პეტრე და ელია, 322.** იხ. წარსხმული.

**თავწყარო** «ჯურღმული წყლისა», წყლის სათავე: „წყარო სამოთხის და თავწყარო ცხოველის“ O,—„წყაროჲ მტილი და ჯურღმული წყლისა ცხოველისაჲ“ M, **ქება 4,5.** იხ. წყარო.

**თავჴედ-ი** «ფიცხელი», კადნიერი, თავგასული: „თავჴედ არს ნათესავი“ G,—„ფიცხელ არს ნათესავი“ pb., **რიცხ. 12,29;** „ჯერ-არს ეპისკოპოსისა... ნუ თავჴედ, ნუ გულმწყრალ“ **ტიტ. 1,7.**

**თავჴედად** კადნიერად: „ფიცხლად ხჳდოდე, ფიცხლად და თავჴედად“ O, **დაბ. 49,3;** „თავჴედად იქცევიან“ **მ. სწ. 264,29.**

**თავჴედობა** თავგასულობა, კადნიერება: „მჴნენი დაეცნეს თავჴედობითა და ამპარტავანებითა, და დაშნნი მძლედ გამოჩნდეს სიმდაბლითა“ **მ. სწ. 73,18;** „სიმშჳდე სიბერესავე დანერგულ არს და თავჴედობაჲ და სილაღე—სიჭაბუკესა“ **მ. სწ. 205,13.**

**თალია** «ძაძა», **ტომარი**: „ერთი ოდენ თალიაჲ იფქლისაჲ, რომელ არს ძაძაჲ, უქმნით მას წელიწადსა შინა“ **მ. ცხ. 108r.**

**თანა** თან; «ოდენ»,—ის დროს: „ანგელოზისა მის თანა“ **ლ. 2,13;** „მოწაფეთა თჳსთა თანა“ **მრ. 8,34;** „აღვედ იერუსალჱმდ ბარნაბაჲს თანა“ **გალ. 2,1.** „აღმოსლვასა თანა მზისასა“ G,—„აღმოსლვასა ოდენ მზისასა“ M, **მსჯ. 9,33.**

**თანავე** თანვე: „მის თანავე“ **ლ. 22,56.**

**თანა-იგი** თანაც: „რომლისა თანა-იგი ყოფილ იყო ლეგეონი“ **მრ. 5,15.**

**თანა-ლა**: „მათ თანა-ლა“ **მრ. 3,19.**

**თანაცა** თანაც: „თქუენ თანაცა იყოს“ **ი. 14,17.** იხ. გზისათანაჲ, თანაჲს-თანა, მისთანაჲ, სათანადო, შენთანა, ჩემთანა.

**თანა, თანად** (ზზ.) ერთად, თან, «ურთ»: „სული არაწმიდაჲ თანა არს“ **მრ. 3,30;** „აცადეთ თანად აღორძინებად“ **მთ. 13,30;** „აღვამაღლოთ სახელი მისი თანად (მის თანა Ղ)“ **ფს. 33,4;** „ჭამეს მუნ პური თანად“ O, **იერემ. 41,1;** „შევიდა ნავსა მოწაფეთა მისთა თანა“ DE,—„აღჴდა ნავსა მოწაფითურთ თჳსით“ C, **მრ. 8,10.**

**თანა-არსობა** მარადიულობა: „პური ჩუენი თანა-არსობისაჲ მომეც ჩუენ დღითი-დღედ“ **ლ. 11,3.** იხ. არსება.

**თანა-აღზრდილ-ი** ერთად გაზრდილი: „რამეთუ თანა-აღზრდილ იყო მისი“ **ქ. ცხ. 174,6;** „ზრახა ყრმათა თანა, რომელნი-იგი მის თანა აღზრდილ(!) იყვნეს“ O, **III მფ. 12,8.** იხ. აღზრდილი (აღზრდა).

**თანა-აღრევა** «აღრევა», შერევა: „ნუ თანა-აღერევით მეძავთა“ **I კორ. 5,10.** იხ. აღრევა.

**[თანა-აღხილვა]** «აღრაცხა»: „არა თანა-აღხილულ იქმნეს ძეთა თანა ისრაჱლისათა“ G,—„არა აღირაცხნეს შორის ძეთა ისრაელისათა“ pb., **რიცხ. 1,47.** იხ. აღხილვა.

**თანა-აც** იხ. თანა-დება.

**თანა-ბრძოლა** «ბრძოლა»: „უფალი, ღმერთი ჩუენი ესე გუეთანამბრძოლა ჩუენ“ G,—„უფალი, ღმერთი თქუენი იგი თავადი, ჰბრძოდა თქუენ წილ“ M, **იხუ 6. 23,10.** იხ. ბრძოლა.

**თანა-გამორთვა**: „მრავალი ნართავი ერი თანა-გამოერთო მათ“ **ივდ. 2,11.** იხ. გამორთვა.

**თანა-განყოფა** გაამხანაგება, მონაწილება: „რომელი თანა-განეყოფვოდის მპარავსა, სძულს მას სული თჳსი“ O, **იგ. სოლ. 29,24.** იხ. განყოფა.

**თანა-გაც, თანა-გუაც, თანა-გუედვა** იხ. თანა-დება.

**თანა-გუნდ-ი** თანმყოფი უცხოობაში: „იკურთხა ეკლესიათაგან თანა-გუნდად ჩუენდა“ **II კორ. 8,19.** იხ. გუნდი.

**თანა-გურიობა** მიდევნება, მიმდევრობა, სვლა: „რომელი თანა-გურიობდეს უგუნურთა (მაღალი უგუნურებითა pb.) საცნაურ იყოს“ O, **იგ. სოლ. 13,20.** იხ. გურიობა.

**თანად** იხ. თანა.

**თანა-დადგომა** ამოდგომა (მხარში): „არავინ თანა-დამიდგა მე“ **II ტიმ. 4,16.**

**თანა-დახუდომა** დასწრება, შესწრება: „რომელნი თანა-დახუდენ და ეწამნენ ძმათა ჩუენთაგანნი ესევითარსა მას მზაკუვარსა, იგინიცამცა წყეულ არიან“ **ი.-ე. 54,8;** „თანა-დახუდა ვინმე ერთი მონაზონი და შეუდგა მათ“ **ლიმ. 33,23.** იხ. დახუდომა.

**თანა-დგომა** მხარში ამოდგომა, დახმარება: „რომელი-იგი თანა-უდგა მას“ **მრ. 15,39.** „**თანა-დგომითა** მამათა ჩუენთაჲთა სრულ ყო ყოველივე საქმე შენებისაჲ“ **ი.-ე. 81,17;** „შეწევნითა და თანა-დგომითა ყოველთა წმიდათაჲთა“ **A—484,315r.** იხ. დგომა.

**თანა-დება** მართება, ვალის ქონება: „მომეც... რაოდენი თანა-გაც უფლისა ჩემისაჲ“ **ლ. 16,5;** „თქუენცა თანა-გაც ურთიერთას დაბანად ფერჴთა“ **ი. 13,14;** „შჯულისა ჩუენისაებრ თანა-აც სიკუდილი“ **ი. 19,7;** „თანა-ედვა მისი ასი დრაჰკანი“ **მთ. 18,28;** „რომელი თანა-გუედვა ყოფად, ვყავთ“ **ლ. 17,10;** „არაჲ თანა-მედვა მისი, არცა თანა-ედვა ჩემი“ O, **იერემ. 15,10.** იხ. დება.

**თანად-შეჭმა** ძოვნა: „თანად-შეჭამოს გარემოჲს ბორცუთა ყოველი“ O, **ეს. 9,18.** იხ. შეჭმა.

**თანად-ცოდნა** «თანა-უწყება»: „გინა თუ იხილა, გინა თუ თანად-იცის (თანა-უწყოდა G)“ O, **ლევიტ. 1,5.** იხ. ცოდნა.

**თანა-ედვა** იხ. თანა-დება.

**თანა-ზიარ-ი** მონაწილე: „ისმინე, სულო ჩემო... თანა-ზიარო ჩემო, განზრახვასა და განგებასა ცხორებისა ჩემისასა“ **მ. სწ. 161,20;** „დაემყენ მათ ზედა და თანა-ზიარ ძირისა და სიპოხისა ზეთის-ხილისა იქმენ“ **ჰრომ. 11,17;** „მონაწილე იყვნეს და თანა-ზიარ შრომათა მისთა“ **შუშ. XVII,4.** იხ. ზიარი.

**თანა-ზიარება** მონაწილეობა: „ნუ თანა-ეზიარებით საქმეთა მათ უნაყოფოთა ბნელისათა“ **ეფეს. 5,11.**

**თანა-ზიარება** ერთობა, თანასწორობა: „სათნო ეყოფოდენ თანა-ზიარებაჲ ჩუენი“ **განს. ი. 198,21.** იხ. ზიარება.

**თანა-ზრახვა** ლაპარაკი, უბნობა, საუბრობა: „ეჩუენნეს მათ მოსე და ელია, თანა-ზრახვიდეს მას“ **მთ. 17,3**; „თანა-გზრახვიდეს შენ“ O, **იგ. სოლ. 6,22**. იხ. ზრახვა.

**თანა-კუნესა** ოხვრა, კვნესა (ერთად): „ყოველი დაბადებული ჩუენ თანა თანა-კუნესის და თანა-ელმის“ **ჰრომ. 8,23**. იხ. კუნესა.

**თანა-ლმობა** ტკივილი: „ყოველი დაბადებული ჩუენ თანა თანა-კუნესის და თანა-ელმის“ **ჰრომ. 8,23**; „თანაგელმოდენ“ **მ. ცხ. 229v**. იხ. ლმობა.

**თანა-მავალ-ი** თანამგზავრი: „ესევითარი თანა-მავალი არა ჰპოო“ **ვარ. 372,2**. იხ. მავალი.

**თანა-მამით-ი** «ერთისა მამისა»: „თანა-მამითი დაჲ არს“ G,—„ერთისა მამისა დაჲ არს“ pb., **ლევიტ. 18,11**. იხ. მამითი.

**თანა-მბრძოლება, თანა-მბრძოლობა** «შეწევნა», ერთად ბრძოლა: „ღმერთი ისრაჱლისაჲ ეთანამბრძოლებოდა ისრაჱლსა“ G,—„ღმერთი ისრაჱლისაჲ შეეწეოდა ისრაჱლსა“ M, **ისუ ნ. 10,42**; „ეთანამბრძოლენით მათ“ **ისუ ნ. 1,14**.

**თანა-მდგომ-ი**: „იგიცა მრავალთა თანა-მდგომ ექმნა“ **ჰრომ. 16,2**. იხ. მდგომი.

**თანა-მდგომარე** ახლოს მდგომი: „რომელთამე თანამდგომარეთა ვითარ ესმა, იტყოდეს“ **მრ. 15,35**. იხ. მდგომარე.

**თანამდებ-ი** «მზღველი», «მოვალე»: „თანამდებ არს საშჯელისა“ **მთ. 5,21**; „სიკუდილისა თანამდებ იყოს“ O, **დაბ. 26,11**; „მზღველ თავისა თჳსისა იყოს“ G, — „თანამდებ იყოს თავისა თჳსისა“ pb., **ისუ ნ. 2,19**; „არარაჲ მოვიღი თანამდებისაგან“ O, **იობ 31,37**; „რაჲთა ჩუენცა მიუტეოთ თანამდებთა ჩუენთა“ **მთ. 6,12**; „თანამდებ ვართ სიკუდილისა“ **ანან. ებრ. 196,4**; „სიკუდილო... თანამდები ხარ უწყალოჲ, რომელი არავის მიუტევებ, და მოსესხე ხარ სასტიკი, რომელი არა გარდაიჴადები“ **მ. სწ. 220,3**; „მოსთხოვო ნაჭუთევი იგი თანამდებსა მას შენსა და გარე გამოგართუას მან ნაჭუთევი იგი“ M,—„კაცმან, რომელი მოვალე იყოს, თავით თჳსით გამოგართუას ნაჭუთევი ესე“ G, **II შჯ. 24,10**; „აწ შენცა თანამდებთა თანავე პყრობილ ხარა?“ **ფლკტ. 147,8**. იხ. მდები.

**თანა-მეინაჴე** «მეოხნე», თანამესუფრე, თანამსხდომარე: „თანა-მეინაჴეთა[თჳს] არა ინება შეწუხებაჲ ქალისაჲ“ DE,—„მეოხნეთა მათთჳს არა ეცრუა მას“ C, **მრ. 6,26**; „რომელსა ენებოს მომზადებად სერი დიდი მეფისათჳს და მთავართა, თანა-მეინაჴეთა მისთა“ **მ. სწ. 206,11**. იხ. მეინაჴე.

**თანა-მესარეცლე** «თანა-მწოლი»: „თანა-მესარეცლისაგან დაფარე ართხრობად რაჲმე მისდა“ pb.,—„თანამწოლისაგან შენისა ეკრძალე თხრობად რაჲსამე მას“ O, **მიქ. 7,5**. იხ. მესარეცლე.

**თანა-მეუღლე** უღლის მოზიარე, ამხანაგი: „ნუ იქმნებით თანა-მეუღლე ურწმუნოთა“ **II კორ. 6,14**. იხ. მეუღლე.

**თანა-მზრახვალ-ი, თანა-მზრახველ-ი, თანა-მძრახვალ-ი** «მზრახვალი», მრჩეველი: „ზრახვა ყო თანა-მზრახვალთა მისთა თანა“ **საქ. მოც. 25,12**; „თანა-მზრახველი“ M,—„მზრახვალი“ O, **ესთ. 13,3**; „უბრძანეთ მე და შჳდთა თანა-მზრახვალთა ჩემთა“ O, **I ეზრა 8,12**; „ვინ თანა-მზრახვალ ეყო მას“ O,—„ვინ თანა-მზრახველ მისსა იქმნა“ pb., **ეს. 40,13**; „თანა-მზრახველო ეშმაკისაო“ **ფლკტ. 143,25**; „თანა-მძრახვალო ბნელისაო“ Sin.—**11,3v**. იხ. მზრახვალი.

**თანა-მზრუნველ-ი** ჭირისუფალი: „პოვა ვინმე... თანამზრუნველი თჳსი საპყრობილესა მას შინა“ **იზტ. 117,27**. იხ. მზრუნველი.

**თანა-მიდგომა** მიახლოება: „თანა-მიუდგა ქმარსა მას თჳსსა“ **ფლკტ. 137,2**. იხ. მიდგომა.

**თანა-მიღება** წაღება: „დაავიწყდა თანა-მიღებად პური“ **მრ. 8,14**. იხ. მიღება.

**თანა-მკჳდრ-ი** თანამემკჳდრე, თანასახლეული, თანამოსახლე: „რაჲთა იყვნენ წარმართნი თანა-მკჳდრ და თანა-ჴორც“ **ეფეს. 3,6**; „თანა-მკჳდრნო და თანა-ზიარნო ქრისტჱს სასუფეველისანო“ **განხ. ი. 198,5**; „თანამკჳდრითურთ მათით კრებულით“ **I კორ. 16,19**; „ჵ დაყუდებაო, თანა-მკჳდრო სიმდაბლისაო“ **მ. ცხ. 80v**. იხ. მკჳდრი.

**თანა-მკჳდრება** «შერთვა»: „თანა-იმკჳდრო იგი“ G,—„შეირთო იგი“ M, **II შჯ. 21,13**; „მი-თუ ვინმეიყვანოს ცოლი და ითანამკჳდროს (შეირთოს M) იგი“ G, **II შჯ. 24,1**. იხ. მკჳდრება.

**თანა-მნებელ-ი** მორჩილი, დამჯერებელი: „არა თანამნებელ ექმნე მას და არა ისმინო მისი“ G, **II შჯ. 13,8**. იხ. მნებელი.

**თანა-მოგზაურ-ი** «მოგზაური», მგზავრი: „თანა-მოგზაურთა თანა იყოს“ C,—„მოგზაურთა თანა არს“ DE, **ლ. 2,44**; „თანა-მოგზაურად შეუდგეს დემა და ერმოგინე“ **თეკლა 91,5**; „კეთილი თანა-მოგზაური ჰპოვეთ“ **მ. ცხ. 107v**. იხ. მოგზაური.

**თანა-მოდგამ-ი** შემწე, თანამოქმედი: „რომელი წყლულ არს ისრითა შურისაჲთა, არს იგი ყოლადვე უბადრუკ და თანა-მოდგამ და ზიარ ეშმაკისა“ **მ. სწ. 244,2**; „ნაყროვანებისა თანა-მოდგამ“ **ლონგ. 189,38**. იხ. მოდგამი.

**თანა-მოთაულ-ი** მონაწილე, მოზიარე, თანაზიარი: „კეთილსა მას შენსა თანა-მოთაულ გექმნეს შენ“ O, **ზირ. 6,10**. იხ. მოთაული.

**თანა-მონა** თანამოსამსახურე: „ვითარცა-იგი ისწავეთ ეპაფრაჲსგან, საყუარელისა ჩემისა თანა-მონისა“ **კოლ. 1,7**; „თანა-მონანო და თანა-მკჳდრნო და თანა-ზიარნო ქრისტჱს სასუფეველისანო“ **განხ. ი. 198,5**. იხ. მონა.

**თანა-მონათესვეობა, თანა-მონათესაობა** თესლი, ტომი: „თანა-მონათესვეობისაებრ მათისა“ G, **რიცხ. 1,20**; „უკუდავება არს თანა-მონათესაობაჲ სიბრძნისაჲ“ pb.,—„უკუდავება არს ნათესავობაჲ სიბრძნისაჲ“ O, **სიბრძ. სოლ. 8,17**. იხ. ნათესვეობა.

**თანა-მონაწილე** მოზიარე: „თანა-მონაწილე ვექმნები იუდას ისკარიოტელსა“ **მ. ცხ. 20r**. იხ. მონაწილე.

**თანა-მორბედ-ი**: „თანა-მორბედ ექმნეს (გონებაჲ შენი) მადლსა მას“ **კ. იერ.-ნთლებ. 84,10**. იხ. მორბედი.

**თანა-მორწმუნე** ერთმორწმუნე: **ფლკტ. 151,23***. იხ. მორწმუნე.

**თანა-მოსაგრე** თანამბრძოლი: „უმჯობესად შევჰრაცხე... თანა-მოსაგრისა ჩემისა... მოვლინებად თქუენდა“ **ფლპ. 2,25**. იხ. მოსაგრე.

**თანა-მოსაყდრე** მოადგილე: „თანა-მოსაყდრე ჩუენდა იყო“ **თევდ. 559**. იხ. მოსაყდრე.

**თანა-მოსაჯულ-ი**: „გისაჯო თანა-მოსაჯულისა შენისაგან“ H—**622, 37r**. იხ. მოსაჯული.

**თანა-მოქალაქე** ერთი ქალაქისა: „არღარა ხართ უცხო და მწირ, არამედ თანა-მოქალაქე ხართ წმიდათა“ **ეფეს. 2,19**. იხ. მოქალაქე.

**თანა-მოქმედ-ი**: „გინებს თუ ყოფად თანა-მოქმედ და თანა-მორწმუნედ ჩემდა?“ **ფლკტ. 151,23**; „გრწმენეს... სული წმიდაჲ თანა-მოქმედი“ **იზტ. 115,10**. იხ. მოქმედი.

**თანა-მოღუაწე** თანამეომარი, თანამებრძოლი: „თანა-მოღუაწე მექმნენით მე ლოცვათა შინა“ **ჰრომ. 15,30**; „თანა-მოღუაწეო და შემწეო უძლურთაო“ **თომა მოც. 14,5**; „რაჟამს იხილოს თანა-მოღუაწჱ იგი მარხვისაჲ—ლოცვაჲ“ **ოქრ.-მარხ. და იონ. 100,21**. იხ. მოღუაწე.

**თანა-მოძმე** მეზობელი, მეგობარი: „უკუეთუ იგი მეოტ ექმნეს სოფლისა სიყუარულსა, ღირს იქმნეს თანა-მოძმედ ძალთა ზეცისათა“ **მ. სწ. 194,8**. იხ. მოძმე.

**თანა-მყოფ-ი** მოზიარე, მეუღლე, ერთად მცხოვრები: „იყვნენ წარმართნი... თანა-მყოფ აღთქუმისა მის“ **ეფეს. 3,6**; „და იყო დანიელ თანა-მყოფ მეფისა“ I, **დან. 13,1**; „ვითარცა ეცრუვის ცოლი თანა-მყოფსა თჳსსა, ეგრე მეცრუვა მე“ I, **იერემ. 3,20**; „ჴორცო ჩემო და თანა-მყოფო ჩემო“ **ფლკტ. 137,3**. იხ. მყოფი.

**თანა-მშრომელ-ი** თანამოქმედი: „რამეთუ თანა-მშრომელ გექმენ წამებასა მაგას“ **ანდ.-ანატ. 222,15**. იხ. მშრომელი, შურომა.

**თანა-მცორვალ-ი** შიკრიკი: „დაადგინნა მათ ზედა სუსაკიმ და მთავარნი იგი თანა-მცორვალთანი“ M, **II ნშტ. 12, 10**. იხ. მცორვალი.

**თანა-მძრახვალ-ი** იხ. თანა-მზრახვალი.

**თანა-მწოლ-ი** თანამეცხედრე, ერთად მწოლი; «თანა-მესარეცლე»: „თანა-მწოლისაგან შენისა ეკრძალე თხრობად რაჲსამე მას“ O,—„თან[ა]-მესარეცლისაგან დაფარე ართხრობად რაჲმე მისდა“ pb., **მიქ. 7,5**. იხ. მწოლი.

**თანა-მჭუ(ვ)ან-ი, თანა-მჭუვარ-ი** ვინც ვინმესთან ერთად წუხს: „ველოდე მე თანა-მჭუანსა“ C, —„ველოდე მე თანა-მჭუვარსა“ D, **ფს. 68,21**. იხ. მჭუვანი/მჭუვარი.

**თანა-მჯდომარე, თანა-მჯდომელ-ი**: „ჰრქუა მას თანა-მჯდომარემან მეფისამან“ Sin. —**11,377r**; „ჰრქუა მას თანა-მჯდომელმან მეფისამან“ H—**341,742**. იხ. მჯდომარე, მჯდომელი.

**თანა-ნადებ-ი** «ვალი», მართებული: „მიუტეო შენ ყოველი თანა-ნადები შენი“ M,—„მიუტეო ყოველი ვალი თჳსი“ G, **II შჯ. 15,2**; „მომიტევენ ჩუენ თანა-ნადებნი ჩუენნი“ **მთ. 6,12**; „მიაგებდით ურთიერთას თანა-ნადებსა: საშინელსა—შიში, მოხარკესა—ხარკი, პატიოსანსა—პატივი“ **ფიზ. XXVI 27**. იხ. ნადები.

**თანა-ნერგ-ი**: „უკუეთუ თანა-ნერგ ვექმნენით მსგავსებასა მას სიკუდილისა მისისასა“ **ჰრომ. 6,5**; „უკუეთუ თანა-ნერგ ექმნე შენ“ **კ.-იერ.-ნათლისღებ. 88,30**. იხ. ნერგი.

**თანანუგეშინის-ცემა**: „არს ესე თანანუგეშინის-ცემა თქუენ შორის“ **ჰრომ. 1,12**. იხ. ნუგეშინის-ცემა.

**თანაჲს-თანა**: „იყო ადგილსა მას თანაჲს-თანა ორი აბანოჲ: ერთი დედათაჲ და ერთი მამათაჲ“ **სჯმ. სალ. 351v**. იხ. თანა.

**თანა-რბოლა** გაქცევა: „იხილი თუ მპარავი, თანა-ურბიოდი მას“ **ფს. 49,18**. იხ. რბოლა.

**თანასათნო-ყოფა** თანამნებელობა, თანხმობა: „ეწამებით სამე და თანასათნო-ეყოფით საქმეთა მამათა თქუენთასა“ **ლ. 11,48**. იხ. ყოფა.

**თანა-სახეობა** გალობა, ღუღუნი: „რაჲთა თანა-სახეობდენ ვითარცა მაქებელნი გულთა მათთა“ (!) იხ. სახეობა.

**თანა-სახლეულობა** ერთად ცხოვრება: „თანა-ისახლეულოს იგი“ G, **II შჯ. 25,5**. იხ. სახლეულობა.

**თანა-სლვა** ერთად სვლა: „თანა-უვიდოდეს მას“ DE, **ლ. 7,11**; „აბრაჰამ თანა-უვიდოდა მათ“ **დაბ. 18,16**. იხ. სლვა.

**თანა-სძალ-ი** «მოყუასი», შილი: „მიაქცია თანა-სძალმან შენმან ერისა მიმართ“ G,—„მიიქცა მოყუასი შენი ერისა თჳსისა“ M, **რუთ 1,15**. იხ. სძალი.

**თანასწორი** თანაფარდი: „იქმნა იგი მიერითგან განმგერჩეულ და თანასწორ სხუათა“ **მ. ცხ. 213r**. იხ. სწორი.

**თანა-ტყუე** ერთად მყოფი ტყვედ: „კითხვაჲ არქუთ... ნათესავთა ჩემთა და თანა-ტყუეთა ჩემთა“ **ჰრომ. 16,7**. იხ. ტყუე.

**თანა-ტყუელვა** «მტყუელვარეობა», ტაშის აყოლება: „რომელნი თანა-უტყუელავთ ჴმასა ებნისასა“ O,—„რომელნი მტყუელვარეობენ ჴელისა მიმართ ორღანოთასა“ pb., **ამოს 6,5**. იხ. ტყუელვა.

**თანა-უვიდოდა** იხ. თანა-სლვა.

**თანა-უწყება** «თანად ცოდნა»: „გინა თუ იხილა, გინა თუ თანა-უწყოდა (თანად-იცის O)“ G, **ლევიტ. 5,1**. იხ. უწყება.

**თანა-ქცევა** ერთად ცხოვრება, «შეერთება», «განსუენება», შეუღლება: „მეგობარ მრისხანსა ნუ თანა-ექცევი“ O,—„მეგობრისა თანა გულფიცხელისა ნუ განისუენებ“ pb., **იგ. სოლ. 22,24**; „თანა-ექცეოდა მათ და ამცნებდა“ **საქ. მოც. 1,4**. „რაჟამს დაერთოს ბუნებასა ზედა ნაყროვანებაჲ, გინა **თანა-ქცევაჲ** დედათაჲ, ვითარცა შეშაჲ ნაკუერცხალსა, აღეტყინოს საჴუმილი ვნებათაჲ“ **მ. სწ. 182,34**; „არარაჲ აქუს სიმწარჱ თანა-ქცევასა მისსა“ O,—„არა აქუს სიმწარე მის თანა შეერთებასა მისსა“ pb., **სიბრძ. სოლ. 8,16**. იხ. ქცევა.

**თანა-ყოლა**: „თანა-ჰყვანდა იოჰანეცა მსახურად“ **საქ. მოც. 13,5**. იხ. ყოლა.

**თანა-ყოფა** ერთად ცხოვრება, ერთად ყოფნა: „თანა-ეყვენით შენდობით“ **I პეტრე 3,7**; „ჰკითხვიდა (დედათა)... თანა-გეყოფვის თქუენ ბერი?“ **მ. ცხ. 194v**;

* წყარო ფანქრითაა მიწერილი (რედ.).

„წყალობაჲ შენი თანა-იყო“ O, **სიბრძ. სოლ. 16,10.** იხ. ყოფა.

**თანა-შეზავება** შეხამება, ამება: „არა თანა-შეეზავა სარწმუნოებაჲ იგი მსმენელთა მათ“ **ჰებრ. 4,2.** იხ. ზავება.

**თანა-შეთქუმულ-ი** შეერთებული, ერთ პირზე მდგომი: „წარვწყმიდო იგი და ყოველნი თანა-შეთქუმულნი მისნი“ G, **ლევიტ. 20,5.** იხ. შეთქუმული (შეთქუმა).

**თანაშემწე** «ძალად მოსრული», თანამოქმედი: „ღმრთისა თანაშემწენი ვართ და ღმრთისა ნამუშაკევნი“ **I კორ. 3,9;** „ექმნეს თანაშემწე ძეთა მათ ლოთისთა“ Ղ, —„ყოველნი ესე მოსრულ იყვნეს ძალად ძეთა მათ ლოთისთა“ Ꞇ, **ფს. 82,9;** „თანაშემწენი ვართ თქუენდა“ **II კორ. 6,1.** იხ. შემწე.

**თანა-შერაცხა** ჩათვლა: „თანა-შეერაცხა მარტჳლთა“ **ბ. კეს.-40-თჳს 121, 21.** იხ. შერაცხა.

**თანა-შერთვა** აყვანა, შეერთება: „თანა-შეირთენ მოძმე მოყუასი თჳსი რიცხჳსაებრ თავადისა“ O, **გამოსლ. 12, 4.**

**თანა-შერთულ-ი** შეერთებული: „ესე არა თანა-შერთულ იყო ზრახვასა მათსა და საქმესა“ **ლ. 23,51.** იხ. შერთვა.

**თანა-შესაულლებელ-ი** «შესაულლველი»: „მიუტევნეს თანა-შესაულლებელნი (შესაულლველნიცა Ղ) იგი საჭეთანი“ **საქ. მოც. 27,40.** იხ. შესაულლებელი.

**თანა-შეტყუება** თანასწორობა, თანაფარდობა: „თანა-შეეტყუების ამას (სინას) იერუსალჱმი“ **გალ. 4,25;** „თანა-შეეტყუების იგი ზღუასა მას, რომელ არს გარეგან ლადირასა“ **ბ. კეს.-ექუს. დღ. 58,22.**

**თანა-შეტყუება** შეფარდება, შესაბამისობა: „ამისთჳს უწოდა მას სამყარო თანა-შეტყუებითა მისითა წულილთა თანა“ **ბ. კეს.-ექუს. დღ. 47,17;** „თანა-შეტყუებისაებრ მისისა ჰყო იგი“ G, **რიცხ. 9,3.** იხ. ტყუება, შეტყუება.

**თანა-შეტყუებულ-ი** შეერთებული: „თანა-შეტყუებულნი (გულნი მათნი) სიყუარულით ყოვლისა მიმართ სიმდიდრისა“ **კოლ. 2,2.** იხ. ტყუება.

**თანა-შექუსვა** შემოხვევა: „თანა-შეექუსვის არაწმიდებაჲ“ **მ. ცხ. 119v.** იხ. შექუსვა.

**თანა-შეწევნა** დახმარება: „თანა-შეეწეოდა იგიცა“ **საკით. წიგ. II 144,8** იხ. შეწევნა.

**თანა-შთამოსლვა** ჩამოსვლა: „ჯერ-არს უკუე ხანად-ხანად თანა-შთამოსლვაჲ ძმათაჲ“ **მ. ცხ. 232r.** იხ. შთამოსლვა.

**თანა-შთამოყოლა** ჩამოყოლა: „არა თანა-შთამოჰყვეს გულის-სიტყუათა“ **მ. ცხ. 138r;** „დიდად შთამოვჰყვებოდე თანა“ **მ. ცხ. 59v.** იხ. შთამოყოლა.

**თანა-წარვლა** «განვლა», გვერდის ავლა: „თანა-წარჰვალთ სამართალსა და სიყუარულსა ღმრთისასა“ **ლ. 11, 42;** „თანა-წარჰვლით საზღვართა ძმათა თქუენთა“ G, **II შჯ. 2,4;** „თანა-წარჰვლო (განვლო M) დღეს საზღვარი მოაბელთაჲ“ G, **II შჯ. 2,18;** „ნუ თანა-წარმავალთ მონასა თქუენსა“ O, **დაბ. 18,3.** იხ. წარვლა.

**თანა-წარმავალ-ი** გამვლელი, ამვლელი: „ხოლო თანა-წარმავალნი იგი ჰგმობდეს მას“ **მთ. 27,39;** „მოჰყურძნიან მას ყოველნი თანა-წარმავალნი გზისანი“ **ფს. 79,13.** იხ. წარმავალი.

**თანა-წარსადინელ-ი** სვლა, დინება: „ხე, დანერგული თანა-წარსადინელსა წყალთასა“ **ფს. 1,13.** იხ. წარსადინელი.

**თანა-წარსავალ-ი** გასავალი, გადასავალი: „დაჯდა იგი ბჭეთა ზედა ენანისათა, რომელ არს თანა-წარსავალსა თამნაჲსასა“ O, **დაბ. 38,14.** იხ. წარსავალი.

**თანა-წარსლვა** «გარე-წარცოდვა», გავლა, გვერდის ავლა, აცდენა: „რომელნი თანა-წარჰვიდოდეს“ **ფს. 128,8.** „**თანა-წარსლვად** სასუმელი ესე ჩემგან“ DE,—„გარე-წარმჴადე მე სასუმელი ესე“ C, **მრ. 14,36;** „თუ შესაძლებელ არს სასუმელი ესე თანა-წარსლვად ჩემდა“ **მთ. 26,42;** „ვის უნდა თანა-წარსლვაჲ და არა წარჰჴდა“ **ზირ. 34,10.** იხ. წარსლვა.

**თანა-წარსრბა** ავლა: „თანა-წარსრბით ვთქუათ“ **მრთ.** D, **ძ. იერ.-ალდგ. 122.** იხ. წარსრბა.

**თანა-წარტანება** თან წაღება: „აღდგა წმიდაჲ და ნეტარი შუშანიკ და თანა-წარიტანა ევანგელჱ თჳსი“ **შუშ. V,25.** იხ. წარტანება.

**თანა-წარცთუნება** «განშორება», მოცილება: „თანა-წარიცთუნე უკეთურებაჲ ჴორცთაგან შენთა“ O,—„განიშორე სიბოროტე ჴორცისაგან შენისა“ pb., **ეკლ. 11,10.** იხ. წარცთუნება.

**თანა-წარცოდვა** «მიღება», წართმევა; აცდენა: „ღმერთმან ჩემმან თანა-წარმცოდა სამართალი ჩემი ჩემგან“ I,—„ღმერთმან ჩემმან სამართალი ჩემი მიიღო და განმეშორა“ O, **ეს. 40,28;** „ურვაჲ წინა-აღუდგების ყოველსა დასაბამსა საქმისასა, და არავინ არს, რომელმანმცა თანა-წარიცოდა იგი“ Sin.—**8,58r.** იხ. წარცოდვა.

**თანა-წარჴდომა** «წარვლა», ავლა, აცდენა; «გარდაჴდომა»: „თანა-წარვჰჴდეთ და მივიდეთ ვიდრე გაბადმდე“ M,—„წარვლოთ ვიდრე ლავაამდე“ G, **მსჯ. 19,12;** „თანა-წარმჴედინ სასუმელი ესე ჩემგან“ **მთ. 26,39;** „თანა-წარჰჴდეს მისჳასა, შთავიდეს ტროადად“ **საქ. მოც. 16,8;** „თანა-წარჰჴდეს უფალი კარსა მას“ O, **გამოსლ. 12,23;** „არა თანა-წარჴდა სიტყუასა სოლომონ“ M, **II ნშტ. 9,2;** „არა თანა-წარჰჴდე ჭეშმარიტებასა“ O,—„არა გარდავჴდე ჭეშმარიტებასა“ pb., **სიბრძ. სოლ. 6,25.** იხ. წარჴდომა.

**თანა-ჭირვება** ვნების, სასჯელის თანაზიარება: „თანა-იჭირვოდე სახარებასა მას ძალითა ღმრთისაჲთა“ **II ტიმ. 1,8.** იხ. ჭირვება.

**თანახატ-ქმნა** მიმსგავსება: „თანახატ-ქმნად სიკუდილსა მას მისსა“ **ფლპ. 3,10.** იხ. ხატი.

**თანახუცეს-ი** ხუცის შემწე: „ვჰლოცავ ვითარცა თანახუცესი და მოწამე ვნებათა ქრისტესთაჲ“ **I პეტრე 5,1.** იხ. ხუცესი.

**თანაჴორც-ი** ერთხორცი, ერთგვამი: „რაჲთა იყვნენ წარმართნი თანამკჳდრ და თანაჴორც“ **ეფეს. 3,6.** იხ. ჴორცი.

**თანა-ჯერმჩინებელ-ი, თანა-ჯერისმჩინებელ-ი** თანამნებელი, თანამოწადინე: „სავლე იყო თანა-ჯერმჩინებელ (თანა-ჯერისმჩინებელ C) მოკლვასა მას მისსა“ **საქ. მოც. 8,1.** იხ. ჯერ(ის)მჩინებელი.

**თანმდებარე** «მოდგომილი»: „ტომნი ისრაელისანი თანმდებარენი მის თანა“ pb.,—„ტოჰმ[ნ]ი ისრაელისა[ნი], რომელნი მოდგომილ არიან მას“ **O, ეზეკ. 37,19.** იხ. მდებარე.

**[თაობა]** იხ. თავობა.

**თარგმან-ი** მთარგმნელი, კომენტატორი; «ფარისეველი»: „ნუ ჰგონებთ, თუ... ოდეს იყოს კაცი კეთილად მეტყუელი და წიგნთა თარგმანი, ვითარმედ იგი არს სრულ“ **მ. ხწ. 270,22;** „ვაჲ თქუენდა, მწიგნობართა და თარგმანთა ორგულთა“ C,—„ვაჲ თქუენდა, მწიგნობარნო და ფარისეველნო, ორგულნო“ **DE, მთ. 23,13.** „ეტყოდა თარგმანით, რომელი თარგმნიდა კეთილად მათ შორის“ **მრთ. A, ანტ. ლ. 29v;** „ბერმან არა იცოდა ბერძული და თარგმანი არა გუაქუნდა“ **Ier.—36,43r.** იხ. გამოთარგმანება, გარდათარგმანება, თარგმანება, მთარგმნელი, სათარგმანებელი.

**თარგმანება, თარგმნა** განმარტება, «გამოთარგმანება»: „არა გასწაოს შენ ეშმაკმან და თავით თჳსით სთარგმანო იგი და სთქუა, ვითარმედ: ესე არს ძალი სიტყჳსაჲ ამის და სხუებრ არა ეგების ესე თქუმად“ **მ. ხწ. 21,30;** „არქუ ეშმაკსა მას, რომელი სიტყუასა მარადის თარგმნიდეს“ **იქვე, 21,34;** „სახელი ეგეცა აპოლონ «წარწყმედა» ითარგმანების“ **ფლკტ. 150,33;** „გუაუწყებს სახელი შაბათისაჲ, რამეთუ განსუენებად ითარგმანების ებრაელთა ენისაგან“ **A—92,330.** „სახელი მისი ენმანუელ, რომელ არს **თარგმანებით**“ C,—„უწოდიან სახელი მისი ემმანუელ, რომელ არს გამოთარგმანებით“ **DE, მთ. 1,23.** იხ. თარგმანი.

**თას-ი** ჯამი: „თასი ერთი შეშისაჲ“ **მ. ცხ. 167r;** „დაუგო ბერსა ცერცჳ დამბალი... და თასითა წყალი“ **მ. ცხ. 211r.**

**თაფლ-ი:** „საზრდელად მისა იყო... თაფლი ველური“ **მთ. 3,4;** „თაფლი გარდამოსწუთინ ბაგეთა დედაკაცისა მეძვისათა“ **O, იგ. სოლ. 5,3;** „ვჭამე პური ჩემი თაფლსა ჩემსა თანა“ **კ. იერ.-ალდგ. 160,3;** „დაუტკბნების ძილი მათი უფროჲს თაფლისა გოლისა“ **მ. ხწ. 139,2.** იხ. თაფლუჭი.

**თაფლ-ი ველისა-ჲ** «მელაღრია»: „კრებნ იგი მელაღრიასა, რომელ არს თაფლი ველისაჲ, საჭმელი მეუდაბნოეთაჲ“ **(!) 325r.**

**თაფლუჭ-ი, თაფრუჭ-ი** «იყი», «დამათრობელი»: „თაფლუჭი არა სუას“ DE,—„სათრობელი და იყი არა სუას“ **C, ლ. 1,15;** „ნუ ჰსუამ ღჳნოსა და თაფლუჭსა“ M,—„ნუ სუამ ღჳნოსა და დამათრობელსა“ **G, მსჯ. 13,4;** „შესცთეს თაფრუჭითა“ **O, ეს. 28,7;** „მწარე იყო თაფლუჭი“ **I, ეს. 24,9.** იხ. თაფლი.

**თაყუანის-მცემელ-ი:** „ჭეშმარიტნი თაყუანის-მცემელნი თაყუანის-სცემენ მამასა“ **C, ი. 4,23.** იხ. მცემელი; შდრ. თავყანის-ცემა.

**თაყუანის-ცემა** იხ. თავყანის-ცემა.

**თაჭუ** castor: „არს ნადირი კასპორიოს—თაჭჳ ჭმელისაჲ“ **ფიზ. XXVI, 1.**

**თბე** «ცომი»: „ეკრძალენით.. თბისა მისგან ჰეროდიანთაჲსა“ C,—„ეკრძალენით ცომისაგან... ჰეროდიანელთაჲსა“ **DE, მრ. 8,15;** „განწმიდეთ ძუელი იგი ცომი, რაჲთა იყვნეთ ახალი თბე“ **I კორ. 5,7.**

**თე, თეე, თჱ, თეჱ** საბრჯენი კავი/ჩანგალი, კოჭი, დირე: „თჱ იგი მესამჱ, სწორ ლერწმისა მის სივრცჱ და სწორ ლერწმისა მის სიგრძჱ“ **O, ეზეკ. 40,8;** „თჱ იგი ბჭისაჲ მის შინაგან და თეჱნი სამნი იმიერ და სამნი ამიერ“ **O, ეზეკ. 40,10;** „განზომა ბჭჱ იგი კედლითგან თეჱსაჲთ სივრცჱ ოცდახუთ წყრთა““ **O, ეზეკ. 40,13.**

**თეატრონ-ი, თიატრონ-ი** მოედანი, სათამაშო ადგილი: „წარიყვანეს იგი თეატრონად“ **მ. ცხ. 377r;** „თეატრონი ესე საწადელი სმენის-მოყუარე არს“ **ბ. კეს.-ექუს. დღ. 106,16;** „სარგებელ გეყოს იგი უფროჲს ხილვასა თიატრონისასა“ **მ. ხწ. 51,8.**

**თეგ-ი** დასაბეჭდავი (საბა): „საცეცხური... თეგითა შექმნულნი“ **A—484,315v.**

**თევა** თენება: „ღამესა ათევდა ლოცვითა ღმრთისა მიმართ“ **ლ. 6,12.** იხ. განთევა, მთიები, ღამის-თევა.

**თევზ-ი:** „არა გუაქუს აქა გარნა ხუთი პური და ორი თევზი“ **C, მთ. 14,17;** „დაუგო ფერად-ფერადი ჭამადი და თევზი და ღჳნოჲ“ **მ. ცხ. 211r.** იხ. ვეშაპ-თევზი, თევზობა, მეთევზე, მეთევზური, მჭეც-თევზი.

**თევზობა** «სათხევლობა», **თევზის ნადირობა:** „მივიდე თევზობად“ C,—„წარვიდეთ სათხევლობად“ **DE, ი. 21,3.** იხ. თევზი.

**თეზო** იხ. თეძო.

**თეთრ-ი** სპეტაკი: „ყოველნი იყვნეს მოსილ თეთრითა“ **მ. ცხ. 187v.** იხ. განთეთრება, თეთროანი, **მოთეთრო/მოთეთრე.**

**თეთროან-ი:** „მოვაჴსენე ერთი ხატი ყოვლად **წმიდისაჲ**, თეთროანად **დახატული“ წყაროსთ. ოთხთავი, ანდერძი.** იხ. თეთრი.

**თელა:** „ძელი იგი საროჲ, გინა თუ ცაცხჳ, მუხაჲ ანუ თელაჲ“ **I, ეს. 44,14.**

**თელგმა** ბალღამი: „ჭუელდა იგი და აღმოჰყრიდა თელგმასა“ **მ. ცხ. 126v;** „განყო ჭელი და მოიღო ნერწყჳსა მისგან და თელგმისა და ინება შეჭმის“ **მ. ცხ. 127r.**

**თელვა** იხ. შეთელვა.

**[თენება]** იხ. განთენება.

**თერაფინ-ი** კერპი; **კუდიანი,** მისანი: „ქმნა ეფუდი და თერაფინი“ **GM, მსჯ. 17,5;** „მუცლით მეზღაპრენი... და თერაფინნი... დაწუნა“ **M, II ნშტ. 35,19;** „ულუკნი იგი და მცნობელნი და თერაფინნი... მოსპნა“ **O, IV მფ. 23,24.**

**თერევინთ-ი** «ბელეკონი»: „ვითარცა თერევინთმან განვირთხენ რტონი“ pb.,—„ვითარცა ბელეკონმან განვირთხენ რტონი“ **O, ზირ. 24,22.**

**თერძვა** ხვნა, «ანეულება»: „ითერძეთ თერძულები და ნუ სთესავთ ეკალთა ზედა“ **O,—„ანეულენით** თავთა

თჳსთად ანეულნი და ნუ სთესავთ ეკალთა ზედა" pb., **იერემ. 4,3**; „თერძული კეთილი ვთერძოთ და თესლი სიმართლისაჲ ვსთესოთ" A—**92,689**.

**თერძულ-ი** ხნული; «ანეული»: „თერძული კეთილი ვთერძოთ და თესლი სიმართლისაჲ ვსთესოთ" A—**92,689**. „ითერძეთ თერძულები" O,—„იანეულენით თავთა თჳსისად ანეულნი" pb., **იერემ. 4,3**. იხ. მთერძველი.

**თესვა** «დათესვა»: „ექუს წელ სთესო ყანაჲ შენი" pb.,—„ექუს წელ დასთესო აგარაკი შენი" G, **ლევიტ. 25,3**; „მთესვარი იგი, რომელ ჰსთესვიდა, სიტყუასა ჰსთესვიდა" DE, **მრ. 4,14**; „თესლსა ნუ ითესავთ" O, **იერემ. 35,7**; „რომელნი სთესვიდეს ცრემლით, მათ სიხარულით მოიმკონ" **ფს. 125,5**; „მუშაკნი და მთესვარნი, რომელნი გულითა მწუხარე იყვნეს **თესულთა** მათთათჳს" **მ. სწ. 65,17**. იხ. განთესვა, გარემო-სათესავი, გარემო-სათესველი, დათესვა, მთესვარი, მთესველი, მითესვა, მიმოდათესვა, მიმოთესვა, მოთესვა, სათესავი, სათესავობა.

**თესლ-ი** სათესური, მარცვალი; «ნათესავი», «წარმართი», «მკვდრი», ტომი, მოდგმა, ნაშობი: „მთესვარი იგი თესლისა მის კეთილისაჲ" **მთ. 13,37**; „თჳნიერად მამაკაცისა თესლისა იშვა" **ეპ. კჳპრ.-ალვს. 227,19**; „კეთილითა თესლითა მშევ მე" **ფლკტ. 149,32**; „გამოვიდა მთესვარი თესვად თესლისა" **ლ. 8,5**; „ქუეყანამან გამოსცეს თესლი" O, **ზაქ. 8,12**; „წყალობაჲ მისი თესლითი-თესლად (ნათესავითი-ნათესავად DE)" **ლ. 1,50**; „თესლისა მისგან დავითისა, ტომისა მისგან ფარეზისა" O, **I ეზრა 5,5**; „გიგალობდე შენ თესლებსა (წარმართთა Ꮱ) შორის" **ფს. 56,10**; „შესწირევდით უფლისა ტომები თესლებისაჲ" **ფს. 95,7**; „აღუდგინენ თესლი ძმასა მას თჳსსა" C,—„აღუდგინოს მკჳდრი ძმასა თჳსსა" **მთ. 22,24**; „თესლისაგან გუელთაჲსა გამოჴდენ ნაშობნი ასპიდთანი" O, **ეს. 14,29**; „წარწყმდა თესლი მისი" O, **იერემ. 49,10**. იხ. თესლად-თესლადი, თესლოვა, უთესლო.

**თესლად-თესლად-ი** სხვადასხვა: „ჴამნ განრჩევაჲ თითოვეულისა სამწყსოჲსაჲ თესლად-თესლადთაჲ მათ პირუტყუთაჲ" **გრ. ნოს.-კაც. აგებ. 210,22**. იხ. თესლი.

**თესლის-გამოღება**: „იქმნის იგი თივა განსრულებითა სიორძილისაჲთა მცირე-მცირედ მიწევნადმდე თესლის-გამოღებისა" **ბ. კეს.-ექუს. დღ. 63,14**. იხ. გამოღება.

**თესლის-მეტყუელ-ი** «თესლის-მკრებელი», «მრავლის-მეტყუელი»: „რაჲ-მე ჰნებავს თესლის-მეტყუელსა ამას სიტყუად?" Ꮱ,—„რაჲ-მე ჰნებავს თესლის-მკრებელსა ამას სიტყუად?" Ծ,—„რაჲ-მე ჰნებავს მრავლის-მეტყუელსა ამას სიტყუად?" Ꮯ, **საქ. მოც. 17,18**. იხ. მეტყუელი.

**თესლის-მკრებელ-ი** «თესლის-მეტყუელი», «მრავლის-მეტყუელი»: „რაჲ-მე ჰნებავს თესლის-მკრებელსა ამას სიტყუად?" Ծ,—„რაჲ-მე ჰნებავს თესლის-მეტყუელსა ამას სიტყუად?" Ꮱ,—„რაჲ-მე ჰნებავს მრავლის-მეტყუელსა ამას სიტყუად?" Ꮯ, **საქ. მოც. 17,18**. იხ. მკრებელი.

**თესლის-მოფარდულ-ი** «მეკერმე», «კერმის-მსყიდელი», ცვალობით მოვაჭრე; ფულის დამხურდავებელი: „ტაბლები იგი თესლის-მოფარდულთაჲ დაამჴუა" C,—„ტაბლები იგი მეკერმეთაჲ... დაუმჴუა" DE, **მთ. 21,12**; „პილენძი თესლის-მოფარდულთა მათ განუბნია" C,—„კერმის-მსყიდელთა მათ დაუთხია კერმაჲ" DE, **ი. 2,15**. იხ. მოფარდული.

**თესლის-მჭამელ-ი** ცერცვის და მისთანათა მჭამელი: „პოვეს ჰრომეს ქალაქსა საწყდობილე ერთი ქალწულთა... თესლის-მჭამელნი, მღჳძარენი და უბიწონი" **რიფს. 163,9**. იხ. მჭამელი.

**თესლმდინარე** «თესლმცენარე»: „ყოველი სარეცელი, რომელსაცა დაწვეს მას ზედა თესლმდინარე იგი, არაწმიდა არს" G, **ლევიტ. 15,4**; „განავლინონ ბანაკისაგან ყოველი... თესლმდინარე" G, **რიცხ. 5,2**; „ესე არს სჯული.,. თესლმდინარისა დინებითა მისითა" M,—„ესე არს შჯული... თესლმცენარისაჲ დინებასა შინა მისსა" G, **ლევიტ. 15,33**. იხ. მდინარე.

**თესლმცენარე** «თესლმდინარე»: „ესე არს შჯული... თესლმცენარისაჲ დინებასა შინა მისსა" G,—„ესე არს სჯული... თესლმდინარისა დინებითა მისითა" M, **ლევიტ. 15,33**. იხ. მცენარე.

**თესლოვა** დათესლიანება: „სელი თესლოოდა" O, **გამოსლ. 9,31**. იხ. თესლი.

**თესლ-ტომ-ი** ჩამომავლობა, ხალხი: „თესლ-ტომი მისი ვინ უძლოს მითხრობად?" **საქ. მოც. 8,33**; „აღდგომილ არს ყოველი თესლ-ტომი მისი ერთბამად ჩემ ზედა" O, **II მფ. 14,7**; „აგინებდა ვარსქენ თესლ-ტომსა მისსა" **შუშ. VI, 22**. იხ. ტომი.

**თეძო, თეზო** «ბარკალი»: „შეირტყა იგი ქუეშეთ მოსასხმელისა თეძოსა ზედა თჳსსა მარჯუენესა" G,—„შეიბა იგი ბარკალთა ქუეშე ბარკლისა მარჯუენისა მისისასა" M, **მსჯ. 3,16**; „თეძოჲთურთ მოჰკუეთნე იგი" O, **ლევიტ. 8,9**; „სცა ზედა თეზოსა მარცხენესა" Sin.—**11,111v**.

**თთუე, თუე, თუთე** (თთჳსა) **თვე**: „თთუესა მას მეექუსესა" **ლ. 1, 26**; „იფარვიდა თავსა თჳსსა ხუთ თუე (თთუე E)" D,—„იმალვიდა თავსა თჳსსა ხუთთუთე" C, **ლ. 1,24**; „არს დასაბამი ტანჯვათა მათ წმიდისა შუშანიკისთაჲ თთუესა აპნისისასა, მერვესა თთჳსასა" **შუშ. XX, 1**; იხ. თჳთგანი.

**თთჳს-თავ-ი, თჳს-თავ-ი** თვის დამდეგი: „თთჳს-თავთა შინა მოართჳთ ყოვლად-დასაწუველი უფალსა" G, **რიცხ. 28,11**; „თთჳს-თავნი თქუენნი და შაბათნი,.. არა სათნო ვიყავ" I, **ეს. 1,13**; „ხვალე ღღესასწაული არს თჳს-თავისაჲ" O, **I მფ. 20,19**. იხ. თავი.

**(თ)თჳს-თავობა** თვის დამდეგობა: „ნუმცა ვინ უკუე განგიკითხავს თქუენ... გინა თჳს-თავითა, გინა შაბათობითა" Q, **კოლ. 2,16**. იხ. [თავობა].

**თიატრონ-ი** იხ. თეატრონი.

**თიბვა** მომკა, მოთიბვა: „სთიბო მდელოჲ" O, **იგ. სოლ. 27,25**. იხ. მთიბელი, სათიბელი.

**თივა** ბალახი, მწვანილი: „უბრძანა მათ დასხდომაჲ. მწუანვილსა ზედა თივისასა (თივასა C)" **მრ. 6,39**; „ეკალი და თივაჲ აღმოსცენდეს" I, **ეს. 32,13**; „თივაჲ ნედლი არა იყოს" I, **ეს. 15,6**; „ცეცხლი და თივაჲ ერთგან ვერ იყოფებიან" A—**35, 163**. იხ. თივლოვანი.

**თივა-ცენებულ-ი** ცუდი, სარეველა ბალახიანი; «მდელოჲ»: „მოოჴრდეს და თივა-ცენებულ იქმნეს ყოვლად“ O,—„შეაშთუნეს მდელოთა სრულიად“ pb., იგ, სოლ. 24,31. იხ. ცენებული.

**თივის-მჭამელ-ი** მძოვარი: „ცვალეს დიდებაჲ მათი მსგავსად ჴბოჲსა მის თივის-მჭამელისა“ ფს. 105,20; „დედაჲ თივის-მჭამელ არს“ ფიზ. XXIII, 9. იხ. მჭამელი.

**თივლოვან-ი** თივიანი, ბალახიანი: „იყო დიდად თივლოვან ადგილი იგი“ C,—„იყო თივაჲ ფრიად ადგილსა მას“ DE, ი. 6,10. იხ. თივა.

**თით-ი**: „თითითაცა მათითა არა ჰნებავს შეძრვად იგი“ მთ. 23,4; „მოსცნა... ფიცარნი ქვისანი, დაწერილნი თითითა ღმრთისაჲთა“ O, გამოსლ. 31,18; „მცირე თითი ჩემი უმსხოჲს არს წელთა მამისა ჩემისათა“ M, II ნშტ. 10,10; „რომელთანი-იგი წარჴდილნი იყვნეს თითნი მათნი“ ფლკტ. 146,30.

**თითის-საჩუენებელ-ი** «სახილველი»: „თითის-საჩუენებელ (სახილველ pb.) ვიქმნენით სოფლისა“ Q, I კორ. 4,9; „მეშინის, ნუუკუე საქიქელ და საძულელ ვიქმნე თქუენ წინაშე და თითის-საჩუენებელ ყოვლისა ერისა“ მ. ხწ. 260,30. იხ. საჩუენებელი.

**თითო, თჳთო** «ერთიერთი», თვითეული: „მოართუას მისგანი თითოჲ“ O,—„შეწიროს მისგან ერთიერთი“ G, ლევიტ. 7,14; „განუყო ძმათა სიყუარულად თჳთო დრაჰკანი“ მ. ცხ. 368r; „მოგუართუეს... თჳთო საწყაული ზეთი ჭურჭლითა“ მ. ცხ. 109v. იხ. თითოება, თითოეული.

**თითოება**: „ჰმსახურებენ ერთიერთსა და პატივცემულ არიან თითოებითა თჳსითა და ერთიერთსა ექმარებიან“ მ. ხწ. 176,32. იხ. თითო.

**თითოეულ-ი** «კაცად-კაცადი», თვითეული, თითო-თითო: „თითოეულსა მსგავსად თჳსისა ძალისა“ C,—„კაცად-კაცადსა მსგავსად ძალისა თჳსისა“ DE, მთ. 25,15; „შეკრიბენით ძენი ისრაჱლისანი თითოეული“ I, ეს. 27,12; „დასდებდა თითოეულსა მას ჯუარსა მკუდარსა მას ზედა“ მრთ. S, გამოჩ. ჯუარ. 242,23.

**თითოეულად, თჳთოეულად** თვითეულად, ცალ-ცალკე, თითო-თითოდ: „თითოეულად ლოცვასა შესწირვიდეს უფლისა მიმართ“ მხკ. 29,11; „დასხირპნეს იგინი თითოეულად ოთხსა მანასა“ რიფს. 177,17; „საჭირო არს თჳთოეულად წარმოთქმაჲ საქმეთა მათ ამაოებისათა“ მ. ცხ. 38v. იხ. თითო.

**თითო(ვ)ეულება** განკუთვნილება, თვისება: „შეცვალა ძლიერებამან ღმრთეებისამან თითოვეულებაჲ ორთაჲ მათ“ გრ. ნოს.-კაც. აგებ. 145,17. იხ. თითოეული.

**თითოპირ-ი** სხვადასხვა: „ვხედავთ... ყურთა, მსმენელთა თითოპირთა ჭმათა“ გრ. ნოს.-კაც. აგებ. 228,24; „თითოპირითა სახიობითა შემკობილნი აწყინებედ“ ბალ. 124,22. იხ. პირი.

**თითოპირად** განურჩევლად: მრთ. A. კ. იერ.-სული წმ. 162*. იხ. პირი.

**თითოსახე, თჳთოსახე** სხვადასხვა, ნაირნაირი, მრავალფერი; «პირად-პირადი»: „განკურნნა ყოველნი ბოროტთა სენთაგან და თითოსახეთაგან სნეულებათა“ DE,—„განკურნა მრავალნი სნეულნი პირად-პირადთაგან სენთა“ C, მრ. 1,34; „გარე მოგადგებიან ეშმაკნი თჳთოსახეთა ვნებათანი“ მ. ცხ. 105v; „განჰმზადებენ თჳთოსახეთა სანოაგეთა“ მ. ცხ. 104v. იხ. სახე.

**თითოსახეობა** მრავალნაირობა, სხვადასხვაობა: „მრავალ არს თითოსახეობაჲ იგი სიცოცხლისა მათისაჲ“ ბ. კეს.-ექუს. დღ. 98,15. იხ. სახეობა.

**თითოფერ-ი, თჳთოფერ-ი** სხვადასხვა, ნაირნაირი: „ქუეშე თითოფერთა ხეთა დაწჳს ჭილსა თანა, ლერწამსა და ლელსა“ M, იობ 40,16; „სამკაულნი თითოფერნი განიძარცუნენ“ O, ეზეკ. 26,16; „დასდებდეს მას ზედა თჳთოფერსა კანონსა“ მ. ცხ. 140v. იხ. ფერი.

**თითოფერება** მრავალნაირობა: „არა ჰნებავს ღმერთსა... სამოსელთა თითოფერებაჲ“ მ. ცხ. 19v. იხ. ფერება.

**თითწარჴდილ-ი** თითებდამძვრალი: „შემძლებელ ხარ შენ განკურნებად თითწარჴდილთა მაგათ მტარვალთა“ ფლკტ. 146,22. იხ. წარჴდილი.

**თიკან-ი**: „თიკანი ერთი არასადა მომეც მე“ C, ლ. 15,29; „დამწყსენ თიკანნი შენნი საყოფელსა მწყემსთასა“ O, ქება 1,7; „ვითარცა ორნი თიკანნი მარჩბივნი ქურციკისანი“ O, ქება 7,3; „ვეფხი განისუენებდეს თიკანთა თანა“ I, ეს. 11,6; „მოიბას შესაწირავად მისა თიკანი თხათაგან“ O, ლევიტ. 4,23. იხ. თიკნიერი.

**თიკნიერ-ი** თიკნის ტყავი: „შთაცუმაჲ იგი თიკნიერთაჲ მათ მკლავთა მისთა მოგუასწავებს“ იპ. რომ.-კურთხ. ისაკ და იაკ. 20,10. იხ. თიკანი.

**თირკუმელ-ი** თირკმელი, ჭაჭა: „რომელი განიკითხავს გულსა და თირკუმელთა“ ფს. 7,10; „განჰსწავლეს მე თირკუმელთა ჩემთა“ მრთ. S, კ. იერ. 156,33; „წერილი გულად უწეს[ს] გონებასა, სადა-იგი მოგონებანი იშვებიან, ხოლო თირკუმელად ნივთსა მას გულის-თქუმათასა, რომელი სულსა შინა არს“ Ath.—12,336v.

**თიჴა** თიხა, ტალახი: „ნერწყუა ქუეყანასა და შექმნა თიჴაჲ ნერწყჳსა მისგან“ ი. 9,6; „თიჴისაგან შექმნულვართ მეცა და შენცა“ M, იობ 33,6; „დაიუნჯა... ოქროჲ ვითარცა თიჴაჲ გზათაჲ“ O, ზაქ. 9,3; „მივიდის, შეიგოზის თავი თჳსი თიჴითა“ ფიზ. XXIX, 7.

**თიჴის-მოქმედ-ი**: „მსაჯულ არს თიჴის-მოქმედი და ბოროტსა რუდუნებს“ O, სიბრძ. სოლ. 15,7. იხ. მოქმედი.

**თლა**

**თლილ-ი** გათლილი; შემკული, «ხუეწილი»: „არა აღაშენო იგი თლილითა“ O, გამოსლ. 20,25; „მოადგა გარემო მისსა ზღუდჱ ლოდთაგან თლილთა“ O, ივდ. 1,2; „სახლებსა თლილებსა იშენებდით“ O,—„სახლნი ხუეწილნი აიშენენით“ G, ამოს 5,11. იხ. გამოთლა, განთლა (-ილი), მოთლა, უთლელი.

**თლემულება** თვლემა: „თლემულებაჲ ძილისაჲ დადებულ იყო მათ ზედა“ O, I მფ. 26,12.

**თმა** «სტევი»: „თმაჲ თავისა თქუენისაჲ ცუდად არა წარწყმდეს“ ლ. 21,18; „მზრდელი ვარჯსა თმათა თავისათასა“ G, რიცხ. 6,5; „ბირთჳ ერთი თმაჲ სთუნლით დაუდვა“ O, I მფ. 19,13; „დაჰყჳნოს... თავი და თმაჲ ფერჴთაჲ“ I, ეს. 7,20; „თმაჲ ერთისაცა მათგანისაჲ არა შეტუსვილ იყო“ ანდ.-ანატ. 228,12; „თავისა თმანიცა ყოველნი აღრაცხილ არიან“ მთ. 10,30; „დაუკუეცეს მას თმაჲ“ O, დაბ. 41,14; „დავიფხურენ თმანი და წუერნი

* წყარო ფანქრითაა მიწერილი (რედ.).

ჩემნი და დავჯედ მგლოვარედ“ O, **II ეზრა 9,3**; „წარუწმასნეთ თმანი მაგისნი და ზე დამოჰკიდეთ“ **ფლკტ. 146,10**; „თმაჲ იგი სამკაულად მიეცა“ **I კორ. 11,15**; „ემოსა იოანეს სამოსლად თმისაგან აქლემისა“ DE,—„იოანე მოსილ იყო სტევითა აქლემისაჲთა“ C, **მრ. 1,6**; „ჰქმნე გარდასაბურველი თმისაჲ საბურველად კარვისა მის“ O, **გამოსლ. 26,7**; „თმითა მიმოითრევდა“ **შუშ. VI, 17.**

**თმაგარდატევებულ-ი, თმაგარდატეობილ-ი** თმაგადაშვებული: „მოჰყვანდა... უჯამური და თმაგარდატევებული“ **შუშ. IX,7**; „დედანი თმაგარდატეობილნი, ურცხჳნელად განქიქებულნი, იტყებდეს“ Ath.—**11,99v.**

**თმაგრძელ-ი**: „იტყჳან, ვითარმედ იგი ვინმე თმაგრძელ არს და შუენიერ თუალითა“ **ბ. კეს.-ექუს. დღ. 85,17.** იხ. გრძელი.

**თმენა** ლოდინი, მოცდა; ატანა, სულგრძელ ყოფა/ქმნა: „ვითმენდით მშჳდობად“ I,—„ვითმენდედ მშჳდობად“ O, **იერემ. 14,19**; „ითმენდა ესოდენსა ზედა კერპობასა“ **ბაბ. 45,14.**

**თმენა** მოთმენა, გაძლება, მოლოდინი: „თმენაჲ დავრდომილთაჲ არა წყმდეს სრულიად“ Ⴀ, **ფს. 9,19**; „თმენით დაუთმე ღმერთსა და მომხედნა მე“ **მ. ცხ. 192r**; „ვერ დაუთმიან წმიდათა თანა მყოვარ თმენად“ **ფიზ. V, 24**; „ყრმანი თმენად წუართნიან“ **ფიზ. XII, 15**; „წმიდაჲ შუშანიკ ბოროტთა მათ გუემათა და თმენათათჳს იტყოდა“ **შუშ. XIII, 10.** იხ. დათმენა, დაუთმენელი, მოთმენა, მოთმინე, მოთმინება, მოუთმენელი, უთმინო.

**[თმობა]** იხ. დათმობა, დასათმობელი.

**თნევა, თნება** «სათნო-ჩენა», «საწადელ-(ყოფა)», «დაჯერება», «ნებება», «გულის-თქუმა», მოწონება: „სთნდა წინაშე მისსა“ G,—„სათნო უჩნდა იგი წინაშე მისსა“ M, **მსჯ. 14,1**; „იგი სთნავს თუალთა ჩემთა“ M,—„საწადელ არს წინაშე თუალთა ჩემთა“ G, **მსჯ. 14,3**; „სთნდა იგი უფროჲს ყოველთა დედათა“ M,—„დასჯერდა უფროჲს სხუათა დედათასა“ O, **ესთ. 2,9**; „ამით ვცნა, რამეთუ გთნდი შენ“ Ⴀ,—„ამით ვცან, რამეთუ მინებე მე“ Ⴂ, **ფს. 40,12**; „სთნდეს მეუფესა სიკეთე შენი“ Ⴀ,—„გულმან უთქუას მეუფესა სიკეთისა შენისაჲ“ Ⴂ, **ფს. 44,12**; „სთნდა ჰეროდეს“ **მთ. 14,6**; „არაჲ სთნავნ მას“ O, **ზირ. 21,18**; „რომელი მთნავს“ **მთ. 3,17**; „არა მთნდი შენ“ I, **იერემ. 2,19**; „რომელსა არა სთნდეს თავი თჳსი“ O, **ზირ. 14,2.** იხ. თავის-მოთნე, თავმოთნება/თავსმოთნება, კაცთ-მოთნე, კაცთ-მოთნება, მოთნება შეთნება, შეთნევა.

**[თოება]** იხ. თოვლი; დათოება.

**თოვლ-ი**: „სამოსელი მისი სპეტაკ იყო, ვითარცა თოვლი“ **მთ. 28,3**; „ვითარცა გარდამოჴდის წჳმაჲ, გინა თოვლი ზეცით“ I, **ეს. 55,10**; „დადვის თოვლი“ O, **ზირ. 43,19.** იხ. განთოვ(ლ)ა, დათოვება.

**თორნე, თურნე** საცხობი, ღუმელი: „გამოცხობილი თორნითა“ O, **ლევიტ. 2,4**; „აცხობდენ... პურსა თქუენსა თურნესა შინა (თორნესა შინა pb.)“ G, **ლევიტ. 26,26**; „ვითარცა თორნე, შთაგზებული ცხობად“ O, **ოვსე 7,4**; „ხვალე თორნესა შთაეგზნეს“ **ლ. 12,28**; „აღატყდა ვითარცა თორნე გულნი მათნი“ O, **ოვსე 7,6.**

**თორნე** «ფარი»: „მოიღო თორნჱ—უძლეველი სიწმიდჱ“ O,—„მოიღოს ფარი—უძლეველი ღირსებისა“ pb., **სიბრძ. სოლ. 5,20**; „შეგკრიბო... ყოველნი... თორნითა და ჩაფხუტებითა“ O, **ეზეკ. 38,5.**

**თოჴნა** იხ. მოთოჴნა.

**[თრგუნვა]** იხ. დათრგუნვა, დამთრგუნველი, დასათრგუნველი, დაუთრგუნავი.

**თრევა** წევა, ზიდვა; ტარება: „მშობელთაცა შენთა ათრევ ქუეყანასა ზედა ურაკპარაკსა“ **ფლკტ. 142,20**; „ითრევდა და სწიხნიდა“ **ფლპ. მოც. 4,7**; „მედგრდებოდეს თრევითა ასოთა მათ წმიდათაჲთა, რომელნი ითრევებოდეს მათ ზედა“ H—**341,575.** „მოჰყვანდა რიფსიმე მტარვალთა მათ მძლავრ **თრევით**“ **რიფს. 171,3**; „თრევით მოგითრიო“ **შუშ. V, 4**; „თრევაჲ თა მისთათჳს მე განსუენებასა მივემთხჳო“ **შუშ. XVI, 37.** იხ. გამოთრევა, გა(ნ)თრევა, დათრევა, მითრევა, მიმოდათრევა, მოთრევა, შთათრევა, შთამოთრევა, წართრევა, წარმოთრევა.

**თრ(ვ)ობა** თრობა: „რომელსა გთრავს თჳნიერად ღჳნისა“ O, **ეს. 28,1**; „განიფრთხვედ, რომელთა-იგი სთრავს ღჳნითა“ O, **იოვ. 1,5**; „იგი სუმიდა და სთროდა სახლსა შინა“ O, **III მფ. 16,9**; „სთროდა მთრვალობითა მით სიფრთხილისაჲთა“ **კ. იერ.-მარტჳლ. 188,32.** იხ. დათრ(ვ)ობა, დამათრობელი, დამთრვალი, დედამთრვალი, მათრობელი, მთრვალი, მთრვალობა, მომთრვალე, სათრობელი.

**თრთოლა** ცახცახი, კანკალი: „ესრეთ იქმნებიან თრთოლანი“ H—**2251,285r.**

**თრთჳლ-ი** რთვილი: „ვინაჲ გამოვალს თრთჳლი“ M **იობ 38,24**; „გუემა... ლეღოანი მათი თრთჳლითა“ **ფს. 77,47**; „თრთჳლი ვითარცა მარილი დააცჳის ქუეყანასა“ O, **ზირ. 43,21.**

**თრობა** იხ. თრვობა.

**თრომა** იხ.სათრომელი.

**თრუნჯ-ი**: „დამიკჳრდა უდაბნოსა მას ესევითარი ხეოანი, რამეთუ იყო ფინიკი, ბროწეული, თრუნჯი, ატამი...“ H—**341,46.**

**თუ** «დალათუ»: „ყოველნი თუ დაბრკოლდენ შენდა მიმართ“ C,—„დალათუ სხუანი დაბრკოლდენ შენდა მიმართ“ DE, **მთ. 26,33**; „და-თუ-ჰვარდე და თაყუანის-მცე მე“ **მთ. 4,9**; „ძჱ თუ ხარ ღმრთისაჲ“ **მთ. 4,3**; „არა თუ მოიქცეთ“ **ფს. 7,13**; „არა ხოლო თუ პურითა ცხონდების კაცი“ **მთ. 4,4.** იხ. დალათუ, დალათუმცა, დალაცათუ, ნუთუ.

**თუალ-ი** ძვირფასი/პატიოსანი თვალი: „თუალი კარქიდონისაჲ“ O, **ზირ. 35,7**; „რომელთა ეპოვა თუალი პატიოსანი“ **მ. ცხ. 323v.** იხ. მრავალთუალი.

**თუალ-ი** წყლის სათავე: „მოწესეობდეს... ვინაჲ-იგი თუალნი... ევფრატისანი გამოდიან“ **ოსკ. 10,10**; „ვერ შესაძლებელ არს ერთისა თუალისა წყაროჲსაგან გამოდინებად ტკბილი და მწარე“ Ath.—**11, 223v.**

**თუალ-ი** ბორბალი: „გყავ შენ ვითარცა თუალი ურმისაჲ, მლეწველი დიდი ხერხის-სახჱ“ O, **ეს. 41,15.** იხ. ურმის-თუალი.

**თუალ-ი** oculus: „თუალი თუალისა წილ“ **მთ. 5,38**; „თუალნი მათნი დაიწუხნეს“ **მთ. 13,15**; „განმირისხნა მე,

გულის-წყრომითა თუალი ჩემი“ ფს. 6,8; „დააბრმნა თუალნი გონებისა მისისანი“ ფლკტ. 142,37; „ვისნი ლ[ე]ბილ არიან თუალნი?“ O,—„ვისა ლიბრი თუალნი?“ pb., იგავნი სოლ. 23,29; „ვითარცა თუალითა ბრმანი, ეგრე ბრინვიდენ იგინი“ I, ეს. 59,10; „იხილა მან თუალითა გამოჩინებული ჯუარი“ მრთ. S. ჯუართა გამოჩ. 237,18. იხ. ერთთუალი, ეტლის-თუალი, მზის-თუალი, უთუალო, ცალთუალი.

**თუალბოროტ-ი** ავთვალი: „ნუ აზრახებ... კაცსა თუალბოროტსა მადლიერებისათჳს“ O, ზირ. 37,13. იხ. ბოროტი.

**თუალბოროტება** ავთვალობა: „შინაგან გულისაგან ზრახვანი კაცთანი უკეთურნი გამოვლენ... თუალბოროტებანი, გმობანი“ მრ. 7,22. იხ. ბოროტება.

**თუალგანტევებულ-ი** ურცხვთვალება: „თუალგანტევებულისა მისგან ეკრძალებოდე“ O, ზირ. 26,14. იხ. გა˹ტევება.

**თუალ-გება, თუალის-გება** თვალის მიპყრობა, დაკვირვება: „თუალ-აგნა ცოლმან ეგჳპტელისა უფლისა თჳსისამან იოსებს“ O, დაბ. 39,7; „თუალ-აგნა მათ ხილვითა თუალთა მისთაჲთა“ O, ეზეკ. 23,16; „თუალსაუგებდი მოქალაქობასა მათსა“ მ. ცხ. 355v. იხ. გება.

**თუალდაწუხვილ-ი** თვალდახუჭული: „ნუმცა ხართ... ლოცვასა თუალდაწუხვილ და მძინარე, ვითარცა წარმართნი უურველნი“ მ. სწ. 271,7. იხ. დაწუხვილი (დაწუხვა).

**თუალვა** აღრიცხვა, თვლა; დათვალიერება: „თუალვიდა კერმასა მას ტაბლასა ზედა“ მ. ცხ. 66v; „ითუალავნ წელთა მისთა და აღირაცხნ დღეთა მისთა ჟამითურთ“ მ. სწ. 141,25; „თუალვიდა ნაბიჯსა მისსა“ მ. ცხ. 200v; „იყო ვინმე... მკურნალი... რომელი დღითი-დღედ და ჟამითი-ჟამად ითუალვიდა სნეულთა მათ, და ეხილვა მას ავაზაკი იგი სნეული“ მ. სწ. 295,13. იხ. ა(ღ)თუალვა. გათუალვა, გამოთუალვა, გარდათუალვა, დათუალვა, მითუალვა, მიმთუალველი, მოთუალვა, სათუალავი, შეთუალვა, წარმოთუალვა.

**თუალთა მოდგამ-ი** შეხედვა, შემოხედვა: „არა კეთილ არიან თუალთა მოდგამნი იგი მისნი ჩუენდა მიმართ“ ფლკტ. 137,15. იხ. მოდგამი.

**თუალთა შედგმა** თვალის მიპყრობა, შეხედვა: „ვერ შემძლებელ იქმნეს თუალთა შედგმად ძენი ისრაჱლისანი პირსა მოსჱსსა“ II კორ. 3,7. იხ. შედგმა.

**თუალთ-მიდგმა** თვალის მიპყრობა/გასწორება: „არცა მეფემან, არცა სხუამან მძლავრმან თუალთ-მიდგმად უძლოს შენდა“ O, სიბრძ. სოლ. 12,14. იხ. მიდგმა.

**თუალ(თ)-სალებელ-ი** მოსარიდებელი, თვალსაჩინო: „მოსპო უფალმან ისრაჱლისაგან... მოხუცებული და თუალთ-სალებელი“ O, ეს. 9,14. იხ. ლება.

**თუალთ-საჯდელ-ი** სინათლის მოკლება: „თუალთ-საჯდელად შენდა“ O,—„მოაკლდეს თუალთა შენთა“ pb., I მფ. 2,33. იხ. საჯდელი.

**თუალ(თ)-ღება** «ხედვა», რიდება, ხათრის შენახვა, მიკერძება, პირფერობა: „არა თუალთ-აღებ პირსა კაცისასა“ DE,—„არა ხედავ პირსა კაცისასა“ C, მთ. 22,16; „არავის თუალთ-აღებ“ ლ. 20,21; „თუალთა აღებდეთ, ცოდვილნო“ ფს. 81,2; „უკუეთუ თუალთ-აღებთ, ცოდვასა იქმთ“ იაკ. 2,9.

**თუალ(თ)-ღება** რიდი, ხათრი; პირფერობა: „არა ვიცი თუალთ-ღებაჲ პირისაჲ“ M, იობ 32,22; „ნურარას ჰყოფთ თუალ-ღებით“ I ტიმ. 5,21; „არა არს თუალთ-ღებაჲ წინაშე ღმრთისა“ საქ. მოც. 10,34. იხ. ღება.

**თუალ(თ)-ყოფა** «წამ-ყოფა», თვალით ნიშნება; თვალის კვრა: „თუალთ-უყვნეს ნიკოდიმოზს სიტყუად მისა“ ანან. ებრ. 427; „თუალ-უყვნა მას სიმონ-პეტრე, რაჲთა ჰკითხოს“ C,—„წამ-უყვნა მას სიმონ-პეტრე, რაჲთა ჰკითხოს“ DE, ი. 13,24; „თუალ-ჰყოფდეს თუალითა მათითა“ ფს. 34,19; „ბოროტ არს, რომელმან თუალ-უყვნეს შორით“ O, ზირ. 14,8. „იწყეს **თუალ-ყოფად** ურთიერთარს (მკურნალთა), ვითარმედ მოკუეთაჲ უჴმს ფერჴსა ამას“ მ. ცხ. 317v. იხ. ყოფა.

**თუალ-შეუდგამ-ი** თვალს რომ ვერ გაუსწორებ, წარმოუდგენელი: „წარიყვანებენ მას სიხარულსა მას გამოუთქუმელსა და დიდებასა მას თუალ-შეუდგამსა“ მ. ცხ. 86r. იხ. შეუდგამი.

**თუალ(თ)-ხუმა, თუალთ-ხუვა** «დაკჳრება», პირფერობა, მიკერძება, მორიდება, ხათრი: „რომელმან არა თუალ-ახუნის, არცა მიიღის ქრთამი“ pb.,—„რომელსა არა დაუკჳრდების პირი კაცისაჲ, არცა მიიღებს ქრთამსა“ G, II შჯ. 10,17; „ღმერთმან კაცსა არა თუალ-ახუნის“ გალ. 2,6; „არა თუალ-ახუნე გლახაკსა“ G, ლევიტ. 19,15; „ნათესავი, ურიდი და თუალუხუავი, რომელმან არა თუალ-ახუნის მოხუცებულსა“ M, II შჯ. 28,50; „უკუეთუ თუალ-ახუნე და სიმართლით არა განჰბჭო, კაცის-კლვაჲ არს ესე“ მ. სწ. 53,4. „არა არს **თუალთ-ხუმაჲ** მის წინაშე“ O, ზირ. 32,15; „არა თუალთ-ხუვაჲ ბრძანებულ არს შენდა, არამედ მოწყალებაჲ“ H—2951,293v. იხ. ხუმა/ხუვა; შდრ. თუალ(თ)-ღება.

**თუალით-მხილველ-ი** «თჳთ-მხილველი»: „რომელნი დასაბამით თუალით-მხილველ და მსახურ ექმნნეს სიტყუასა მას“ C,—„რომელნი დასაბამითგან თჳთ-მხილველ და მსახურ ყოფილ იყვნეს სიტყჳსა მის“ ლ. 1,2. იხ. მხილველი.

**თუალუხუავ-ი** მიუკერძებელი, ობიექტური, პირმიუფერებელი: „თუალუხუავ არს მსაჯული იგი“ კ. იერ.-ნათლისღ. 87,3; „სული წმიდაჲ თუალუხუავ არს“ კ. იერ.-მარტჳლ. 189,19; „მსაჯული ხარ თუალუხუავი, რომელსა არა მიგაქუს ქრთამი“ მ. სწ. 220,8. „რომელ-იგი **თუალუხუავად** მსაჯულ არს თითოეულისა საქმესა“ I პეტრე 1,17. იხ. უხუავი.

**თუალთ-უხუაობა** პირმიუფერებლობა, მიუკერძებლობა: „ძმათ-მოყუარებაჲ და თუალთ-უხუაობაჲ... არიან სამოსელი საქორწინე“ მ. სწ. 280,30.

**თუალ-ყოფა** იხ. თუალთ-ყოფა.

**თუალძჳრ-ი: თუალძჳრ ქმნა/ყოფა** «შურვება თუალითა»: „თუალძჳრ იქმნეს იგი ძმისა თჳსისათჳს“ M,—„ფრიად ეშუროს თუალითა ძმასა თჳსსა“ G, II შჯ. 28, 54. იხ. ძჳრი.

**თუე, თუთე** იხ. თთუე

**თურამეტ-ი** იხ. ათრვამეტი.

**თურე** ნუთუ: „მიჭამიეს და კუალადცა მშიან. მერმე მრქუა მე: თურე ვირი ხარ, ბერო, რომელ ერთჲ ჭამჲსა ჰლამი?“ **მ. ცხ. 350r.**

**თჳთ** «თავადი», ჲითონ: „თჳთ იგი დავით იტყჳს“ DE,—„თავადმან დავით თქუა“ C, **მრ. 12,36**; „მოვიდა თჳთ მეფჱცა იგი“ **ფლკტ. 152,26**; „რომელცა-იგი თჳთ განელო მათ“ **საქ. მოც. 12,10**; „თქუენ თჳთ უწყით კაცი იგი“ O, **IV მფ. 9,11**; „თჳთ თავით თჳსით“ **მ. ცხ. 276r.**

**თჳთგან-ი** თვისა: „თჳთგანი და უზეშთაესი“ pb.,—„თჳთგან და წამართ“ G, **რიცხ. 26,59.** იხ. თთუე.

**თჳთკმაობა:** „თჳთკმაობაჲ, რომელი მჴნდებინ წინავე, მოთმინე არნ“ Ath.—**11, 292v.** იხ. კმაობა.

**თჳთმავალ-ი ლეღოვან-ი** sycaminus, ველური ლეღვი, «ჟოლა»: „(მისცა)... ვითარცა თჳთმავალი ლეღოვანი ველსა სიმრავლითა“ O,—„ვითარცა ჟოლა, რომელი მინდორთა ზედა სიმრავლითა არს“ pb., **III მფ. 10,27.** იხ. ლეღოვანი.

**თჳთმიწისა(თაგან)-ი** «ქუეყანისა მკჳდრთაგანი», «სოფლისა», ადგილობრივი მცხოვრები: „რომელმან ყოს ჴელითა ამპარტავნებისაჲთა თჳთმიწისათაგანმან ანუ მწირთაგანმან“ G,—„ქუეყანისა მკჳდრთაგანმან გინა მწირმან“ pb., **რიცხ. 15,30**; „ყოველმან თჳთმიწისამან ყოს ესრეთ“ G,—„ყოველმან მის სოფლისამან ყოს ესრეთ“ pb., **რიცხ. 15,13.** იხ. მიწა.

**თჳთმპყრობელ-ი:** „ევედრა თჳთმპყრობელსა თევდოსის“ **ნრს. 75,23**; „თჳთმპყრობელისა შარავანდედისა თანა“ **პოვნა სტეფ. 658.** იხ. მპყრობელი.

**თჳთმხილველ-ი** «თუალით-მხილველი»: „თჳთმხილველ და მსახურ ყოფილ იყვნეს სიტყჳსა მის“ DE,—„თუალით-მხილველ და მსახურ ექმნეს სიტყუასა მას“ C, **ლ. 1,2**; „დედანი თჳთმხილველ იქმნნეს“ **მრთ. S. კ. იერ.-ალდგ. 161,22.** იხ. მხილველი.

**თჳთნება:** „ძჱ თჳთნებისაჲ კადნიერ იყოს“ pb,—„შვილი აღტევებულად პოხილი გამოჴდის უსწავლელად“ O, **ზირ. 30,8.** იხ. ნება.

**თჳთო** იხ. თითო.

**თჳთოეულ-ი** იხ. თითოეული.

**თჳთოსახე** იხ. თითოსახე.

**თჳთოფერი** იხ. თითოფერი.

**თჳნიერ** «გარეშე», «ხოლო», გარდა, «გარნა»: „თჳნიერ იგავისა“ DE,—„იგავისა გარეშე“ C, **მრ. 4,34**; „თჳნიერ უწყოდე“ G,—„ხოლო უწყოდე“ M, **მსჯ. 4,9**; „თჳნიერ ჩემსა ვერ შეუძლოთ ყოფად“ **ი. 15,5**; „არა შევიძრა მე თესლითი-თესლამდე თჳნიერ ძჳრისა“ **ფს. 9,27**; „ღმერთი თჳნიერ ჩემსა არა იცნა“ **O, ოვსე 13,4**; „გარნა (თჳნიერ G)... ტყჳვისა და ბრპენისა“ **pb., რიცხ. 31,22.**

**თჳნიერად** გარეშე: „თჳნიერად სიტყჳსა სიძჳსაჲსა“ **მთ. 5,32**; „ცუდად დაშურა თჳნიერად შიშისა“ **იობ 34,16**; „თჳნიერად მამაკაცისა თესლისა იშვა“ **ეპ. კჳპრ.-ალვს. 227,18.**

**-თჳს** «ძლითი», «-გან», «გამო», შესახებ: „რომელი ცოდვისათჳს არს... არა იჭამოს“ O,—„ყოველნი ცოდვისა ძლითნი... არა იჭამნენ“ G, **ლევიტ. 6,30**; „ამისთჳს არა არს ლევიტელთა კერძი, არცა ნაწილი ძმათა შორის მათთა“ G,—„ამის გამო არა უც ნაწილ დასამკჳდრებელ ლევიტელთა ძმათა შორის თჳსთა“ M, **II შჯ. 10,9**; „რომლისათჳს ფუცა მისთჳს უსამართლოდ“ G,—„რომლისაგან ფუცა ნაცილად“ **O, ლევიტ. 6,5**; „ვერარაჲ მიუგეს მას ამისთჳს“ **ლ. 14,6**; „ესმა იესუჲსთჳს“ **ლ. 7,3**; „ზრახევდით უფლისათჳს სახიერებით“ **O, სიბრძ. სოლ. 1,1**; „შური აღიღო მტერმან პატივისათჳს კაცისა“ **მსკ. 40,21.**

**თჳს-ი** «მისი», თავისი, საკუთარი: „მოჰსდევდეს მას მოწაფენი თჳსნი“ DE,—„მისდევდეს მას მოწაფენი მისნი“ C, **მრ. 6,1**; „მან იჴსნეს ერი თჳსი“ **მთ. 1,21**; „არცა ერთმან ვინ თქჳს მონაგები მისი თჳსად“ **საქ. მოც. 4,32**; „ნეფსით თჳსით აღაღო პირი“ **რიფს. 175,14**; „რომელი განუმზადებს უფალსა ერსა თჳსსა“ **გრ. ანძ.-შობ. 299,27.** იხ. თავი; შდრ. განთჳსება, განთჳსულ-ყოფა, თავით თჳსით, თჳსება/თჳსობა.

**თჳს-ი** «მის-კერძოჲ», «ნათესავი», მახლობელი, თავისიანი: „ვითარ ესმა თჳსთა მათ“ C,—„ესმა მის-კერძოთა მათ“ DE, **მრ. 3,21**; „მოვიდეს თჳსი, მახლობელი მისი“ G,—„მოვიდეს ნათესავი მისი, რომელ მახლობელ იყოს მისა“ pb., **ლევიტ. 25,25**; „თჳსი მისი არს“ M,—„ნათესავ ეყვის ესთერ“ **O, ესთ. 8,1**; „არავინ აქუნდა მას სახლსა შინა თჳსსა თჳსი ანუ ნათესავი“ **მ, ცხ. 308v**; „მრავალნი უცხოთა სწყალობენ და თჳსთა სძულობენ“ **მ. სწ. 307,32.** იხ. თჳსობა.

**თჳსა** «თჳსაგან», მარტოდ, ცალკე: „იდვა... თჳსა შეკეცილი ერთსა ადგილსა“ C,—„მდებარე... თჳსაგან შეკეცილი ერთსა ადგილსა“ DE, **ი. 20,7.** იხ. თჳსი.

**თჳსაგან** «თჳსა», «მარტოდ»: „იყო იგი თჳსაგან“ DE,—„იყო მარტოდ“ C, **მრ. 4,10**; „მდებარე... თჳსაგან შეკეცილი ერთსა ადგილსა“ DE,—„იდვა... თჳსა შეკეცილი ერთსა ადგილსა“ C, **ი. 20,7**; „დაადგინე იგი თჳსაგან“ M,—„დაადგინე იგი მარტოდ“ G, **მსჯ. 7,5**; „განიყვანა იგი ერისა მისგან თჳსაგან“ DE,—„გა-რე-იყვანა იგი ერისა მისგან მარტოდ“ C, **მრ. 7,33**; „რომელნი დაადგინენ თჳსაგან“ **O, დაბ. 21,29**; „განეშორა თჳსაგან ადგილსა ქალაქისასა“ **ლ. 9,10.** იხ. თჳსი.

**თჳსაგან-ი** საკუთარი: „თითოეულსა მათგანსა აქუს თჳსაგანი ვითარებაჲ“ **ბ. კეს.-ექუს. დღ. 59,34.** იხ. თჳსი.

**თჳსად თანად** მარტოდ: „იყავ შენდა თჳსად თანად“ **O, იგ. სოლ. 5,18** იხ. თანად.

**თჳსება, თჳსობა** განსაკუთრებულება, «მსგავსება», სახიერება: „უშუერებაჲ დისა მამისა შენისა და დისა დედისა შენისაჲ არა გამოაცხადო, რამეთუ თჳსებაჲ გამოაცხადეს, ცოდვაჲ მიიღოს“ G, **ლევიტ. 20,19**; „აურევენ ჴსენებასა... ნათესავთა თჳსობასა“ **მრთ. A. ანტ. დ. 20v**; „ხატად თჳსისა თჳსობისა შექმნა იგი“ O,—„ხატად მსგავსებისა შინა თჳსისა ქმნა იგი“ **pb., სიბრძ. სოლ. 2,23.**

**თჳსთაგან-ი** «მისთაგანი», «ნათესავი», «სახლეული», მისიანი: „წარავლინნა ორნი მოწაფეთა თჳსთაგანნი“ C,—„წარავლინნა იესუ ორნი მოწაფეთა მისთაგანნი“ DE, **მთ. 21,1**; „თჳსთაგანი ჩუენთაჲ არს“ C,—„ნათესავცა არს ჩუენდა“ MO, **რუთ 2,20**; „თჳსთაგანმან ჴორციელთა მისთამან... იჴსნას იგი“ G,—„სახლეულმან ჴორცთა მისთაგამან... იჴსნეს იგი“ pb., **ლევიტ. 25,49**. იხ. თჳსი

**თჳს-თავ-ი** იხ. თთჳს-თავი.

**თჳსთანა** მასთან მყოფი: „მიიყვანა... დედაჲ მისი და თჳსთანანი“ C, **მრ. 5,40**. იხ. თანა.

**თჳს-თჳს** თვითეულად, ცალ-ცალკე: „თჳს-თჳს მთასა ზედა იყოფვოდეს“ **ნრს. 78,14**; „თჳს-თჳს არა შუენიერ არიედ იგინი სახილველად“ **ბ. კეს.-ექუს. დღ. 52,9**. იხ. თჳსი.

**თჳს-თჳსად** ცალ-ცალკე: „აღაშენეს თჳს-თჳსად საფლავები მათი შორის ერთმანერთისაგან“ **მ. ცხ. 103v**; „შეაწყუდნეს იგინი თჳს-თჳსად წელიწადსა ერთსა“ **მ. ცხ. 148v**. იხ. თჳსი.

**თჳს-თჳსება** თვისება, განსაკუთრებულება: „მყის იქმნეს ქუეყანასა ზედა თითოეული მათი, თჳს-თჳსებითა თჳსითა განყოფილი ერთი-მეორისაგან“ **ბ. კეს.-ექუს დღ. 69,28**. იხ. თჳსი.

**თჳსით თავით** «თავით თჳსით»: „თჳსით თავით ქუეყანაჲ ნაყოფსა გამოიღებნ“ DE,—„თავით თჳსით ქუეყანამან მან გამოიღოს ნაყოფი“ C, **მრ. 4,28**. იხ. თავი.

**თჳსობა** «სასუმევა», დამახლობლება: „უკუეთუ გითჳსოს შენ“ MO,—„უკუეთუ გისასუმლოს შენ“ G, **რუთ 3,13**.

**თჳსობა** «სასუმელება», შვილობილობა (საბა): „უკუეთუ არა უნდეს თჳსობაჲ შენი, თჳს გიყო მე“ MO,—„არა თუ ინებოს სასუმელებაჲ შენი, გისასუმლო მე“ G, **რუთ 3,13**. იხ. თჳსი.

**თჳს-ყოფა** «სასუმელება», შვილება: „უკუეთუ არა უნდეს თჳსობაჲ შენი, თჳს-გიყო მე“ MO,—„არა თუ ინებოს სასუმელებაჲ შენი, გისასუმლო მე“ G, **რუთ 3,13**. იხ. ყოფა.

**[თქდომა]** იხ. გამოთქდომა, მოთქდომა.

**თქმა, ნთქმა** იხ. დათქმა/დანთქმა, დამთქმელი.

**თქრომა**: „ცხენნი.:. თქრებოდეს ძალითა მით“ Sin.—**11, 333r**. იხ. მთქრე, შეთქრომა, წათქრომა.

**თქუენ**: „თქუენ თჳთ მეწამებით მე“ **ი. 3,28**; „გჳვნე თქუენ მონადირე კაცთა“ **მთ. 4,19**; „თქუენცა აღავსეთ საწყაული მამათა თქუენთაჲ“ **მთ. 23,32**; „თქუენებრ ცრუ ვიპოო“ **ი. 8,55**.

**თქუენ-ი**: „უკუეთუ იქმნა ეგევითარი... დღეთა მამათა თქუენთაჲსა“ O, **იოვ. 1,2**; „სდევით ბაღჵ თქუენი ნადირებად“ **ლ. 5,4**; „უკუეთუ სიტყუაჲ ჩემი დაიმარხეს, თქუენიცა დაიმარხონ“ C, **ი. 15,20**; „ვიდრემდის თავს-ვიდებდე თქუენსა“ **მთ. 17,17**; „გუეცით ჩუენცა ზეთი ზეთისა მაგის თქუენისაჲ“ **მთ. 25,8**.

**თქუენებრ-ი** თქვენისთანა: „ჩუენცა კაცნივე ვართ თქუენებრნი“ **მ. სწ. 169,36**. იხ.-ებრ.

**თქუენმიერ-ი** თქვენი: „შევიწყნარე თქუენმიერი ბრძანებაჲ“ **მრთ. A. ანტ. დ. 19r**. იხ. -მიერი.

**თქუეფა** იხ. აღთქუეფა.

**თქუმა** იხ. აღთქუმა.

**თქუმა** «წართქუმა», «რქუმა», «მიმოგანთქუმა», «მითხრობა», თქმა, თხრობა, სიტყვის თქმა: „ძალი საშინელებათა შენთაჲ თქუან (წართქუან C)“ **ფს. 144,6**; „თქუა მისდამი“ G,—„ჰრქუა მას“ M, **მსჯ. 4,6**; „ითქუმოდის საჴსენებელად მაგისა“ DE,—„მიმოგანითქუას საჴსენებელად მაგისა“ C, **მრ. 14,9**; „ვითარცა-იგი ითქუნეს მათა მიმართ“ DE,—„ვითარცა მიეთხრა მათ“ C, **ლ. 2,20**; „იქადაგა და ითქუა... მეფისა მიერ“ O, **იონა 3,7**; „ესე ყოველი ვთქუ“ **ხევ. გაბ.-მოც. საჴს. 101,36**.

**თქუმა** სიტყვის თქმა, «სიტყუა»: „ჭელ-ვყოთ თქუმად“ **ეპ. კჳპრ.-ალვს. 224,28**; „იგი დავიცვა თქუმად“ G,—„იგი დავიმარხო სიტყუად“ pb., **რიცხ. 23,12**.

**თქუმულ-ი** ნათქვამი; სიტყვა: „სადალა აღესრულების თქუმული იგი“ **იპ. რომ.-კურთხ. ისაკ. და იაკ. 6,2**; „აღესრულა თქუმული იგი იერემია წინაწარმეტყუელისაჲ“ **მთ. 27,9**; „ყურად იხუენ თქუმულნი ჩემნი“ M, **იობ 33,1**; „თქუმული იდუმალი ცუდად არა წარვიდეს“ O, **სიბრძ. სოლ. 1,11**. იხ. აღმოთქუმა, ბოროტის-თქუმა, გამოთქუმა, გა(ნ)თქუმა(-ული), განსათქუმელი.

**თქუმა** მუქარა: „რომელნი-იგი უთქუმიდეს რისხვასა“ O, **სიბრძ. სოლ. 17,8**; „რისხვით მითქუმიდეს მე“ **ფს. 54,4**; „უთქუმიდეთ მათ“ **საქ. მოც. 4,17**; „გითქუამს შენ მოკლვად“ M, **დაბ. 27,42**; „თჳთ თავადი უთქუმიდა და სასტიოდა, რაჲთამცა დაათქა იგი“ **ოქრ.-მარხ. და იონ. 105,1**. „მოჰხედე **თქუმასა** ამას მათსა ზედა“ **საქ. მოც. 4,29**; „შემუსრის თქუმამან გული გონიერისაჲ“ O, **იგ. სოლ. 17,10**; „მეფისა თქუმაჲ მსგავს არს ბრდღუენასა ლომისასა“ O, **იგ. სოლ. 19,12**; „თქუმით ეტყოდა მეფჵ იგი დასა მას თჳსსა“ **ფლკტ. 152, 21**. იხ. გულის-თქუმა, გულის-მთქუმელი, გულის-მთქუმელობა, გულის-სათქუმელი, [დათქუმა], თანა-შეთქუმული, თქუმევა, მიმოგანთქუმა, მიმოდათქუმა, ნათქუამი, პირველთქუმული, უთქუმელი, სულ(თ)-თქუმა, შეთქუმა, წართქუმა, წარმოთქუმა.

**თქუმევა** თქმევინება: „დააჯერის მათ და ათქუმიის“ **მ. სწ. 46,18**. იხ. თქუმა.

**თხა** capra, caper, hircus: „თხაჲ სამ წლისაჲ“ O, **დაბ. 15,9**; „თჳთ შეიმოსა ტყავი თხისაჲ და ცანდალნი“ **იზტ. 118,24**. იხ. თხიერი, თხიერაკი.

**თხევა** ამოღვრა; ღებინება; გაშლა, გადაგდება: „მთრვალი, რომელი სთხევნ ერთბამად“ O, **ეს. 19,14**; „უთხინეს სათხეველნი მისნი“ O, **ამბ. 1,17**. იხ. გამოთხევა, განთხევა, გარდათხევა, გარდათხევინება, გარდამოთხევა, გარე-განთხევა, დათხევა, დამთხეველი, ზე/ზედა-გარდათხეული, მთხევარი, მითხევა, მოთხევა, ნათხევი, ნათხევარი, შეთხევა, შთათხევა, წარმოთხევა.

**[თხევლა]** იხ. მესათხევლე, სათხეველი, სათხევლება, სათხევლობა.

**თხელ-ი** წმინდა, წვრილი; მეჩხერი: „ვფუფუნებდეთ სამოსლითა ჩჩჳლითა და თხელითა“ **A—92,235**; „ბუნებაჲ ჰაერისაჲ თხელ არს და წმიდაჲ“ **ბ. კეს.-ექუს. დღ. 32,4**; „ზედაჲთ წულილ და თხელ არს“ **ბ. კეს.-ექუს. დღ. 47, 16**,

„დაჳშა ზღუაჲ იგი, სადა-იგი იყო თხელი“ H—341,762. იხ. სითხე.

**თხემ-ი** «თავი», მწვერვალი, «ვარჯი»: „ვდგე თხემსა ზედა მის ბორცჳსასა“ O, **გამოსლ. 17,9**; „ტერფით შენითგან ვიდრე თხემად შენდამდე“ M, **II შჯ. 28,35**; „ჯდა თხემსა ზედა მთისასა“ O, **IV მფ. 1,9**; „აღჴედ შენ თხემსა მთისა მაგის გამოთლილისასა“ M, **II შჯ. 3,27**; „აღმიღო მე თხემითა თავისა ჩემისაჲთა“ pb.,—„აღმიღო მე ვარჯითა თავისა ჩემისაჲთა“ O, **ეზეკ. 8,3**; „თხემსა ზედა მთათასა“ G,—„თავთა ზედა მთათასა“ M, **მსჯ. 9,25**.

**თხემისა ადგილ-ი** თავის კვეთის ადგილი: „რომელ არს თხემისა ადგილი“ **მთ. 27,33**.

**თხეპა** იხ. სათხეპელი, სათხჳპლოვანი.

**თხზვა** «ნივთება», წვნა: „ენაჲ შენი თხზვიდა (ნივთებდა C) ზაკუვასა“ **ფს. 49,19**. იხ. განთხზვა, განსათხზველი, თხზული, მრავალთხზულება, ნათხზენი, შეთხზვა.

**თხზულ-ი** «ნათხზენი», «კოწოლი», ნაწნავი: „აღივსო თხზულითა მით თმითა მისისაჲთა“ **ესთ. 14,2**; „თხზული თავისა შენისაჲ ვითარცა ძოწეული“ O,—„ნათხზენი თავისა შენისაჲ ვითარცა პორფირი“ M, **ქება 7,5**; „თხზული თმათა მისთაჲ ვითარცა ჭედილი, შავ ვითარცა ყორანი“ M,—„კოწოლნი მისნი ვითარცა ხჱ დანაკის-კუდისაჲ“ O, **ქება 5,11**. იხ. თხზვა.

**[თხზულება]** იხ. მრავალთხზულება.

**თხიერ-ი** ტიკი: „განსთქდიან თხიერნი“ **მთ. 9,17**; „მოიღო პური და თხიერითა წყალი“ O, **დაბ. 21,14**; „მოიხუნეს... თხიერნი ღჳნისანი ძუელნი, განხეთქილნი, გამოკრულნი“ G,—„მოიღეს თხიერები ძუელები... და ღჳნოჲ თხიერებითა ძუელითა დახეთქილებითა“ M, **ისუ ნ. 9,4**; „ვიქმენ მე, ვითარცა თხიერი ნეფხვასა“ **ფს. 118,83**; „ყოველი თხიერი აღივსოს ღჳნითა“ I, **იერემ. 13,12**. იხ. თხა, თხიერაკი.

**თხიერაკ-ი** მცირე ტიკი: „აღჰკიდა... თხიერაკითა ღჳნოჲ“ O, **ივდ. 10,5**. იხ. თხიერი.

**თხლე**: „თხლე მისი არა მოაკლდეს“ **ფს. 74,9**; „თხლჱ სოფლისაჲ“ **ფიზ. III, 35**.

**თხლეშეზავებულ-ი**: „თხლეშეზავებული გულის-თქუმაჲ“ **ფიზ. XIV, 34**. იხ. შეზავებული.

**თხოვა** შერთვა, «მითხოვა»: „ითხოვდა მას ცოლად“ **ანდ. ანატ. 232,31**; „ეთხოვოს თუ ვისმე კაცსა ცოლი და არღა შეერთოს“ M,—„ვინ არს კაცი, რომელსა მიეთხოის ცოლი და არღა შეერთოს“ G, **II შჯ. 20,7**.

**თხოვილ-ი** «განთხოვილი»: „მოივლინა გაბრიელ... ქალწულისა, თხოვილისა ქმარსა“ DE,—„მიივლინა გაბრიელ... ქალწულისა, განთხოვილისა კაცისა“ **ლ. 1,27**; „თხოვილ იყო დედაჲ მისი მარიამ იოსეფისა“ **მთ. 1,18**; „რომელი თხოვილ იყო ქმრისა, რომელსა სახელი ერქუა თემეროზ“ **თეკლა 94,25**. იხ. განთხოვება, თხოვილი, მითხოვება, მოთხოვა, უთხოველი.

**თხოვა** «ძიება», ვედრება, ხვეწნა, თხოვლობა: „ითხოვდეს მისგან სასწაულსა ზეცით“ C,—„ეძიებდეს სასწაულსა ზეცით“ DE, **მრ. 8,11**; „ითხოვდით და მოგეცეს თქუენ“ **მთ. 7,7**; „რომელი ითხოვდეს, მოიღოს“ **ლ. 11,10**; „წყალსა სთხოვდა და სძე მოართუა“ M, **მსჯ. 5,25**; „ითხოვე ჩემგან და მიგცნე შენ“ **ფს. 2,8**; „რომელიიგი ჯდა და ითხოვდა“ C, **ი. 9,8**.

**თხოვ(ნ)ა** «ვედრება», «სათხოელი», «მოქენება»: „არა შეურაცხ-ყო თხოვაჲ (ვედრებაჲ L) მათი“ **ფს. 101,18**; „ვითხოვ მე თქუენგან თხოვასა ერთსა“ M,—„ვითხოვო თქუენგან სათხოელი“ G, **მსჯ. 8,24**; „თხოვით ცხორებასა ნუ დაიჩუევ“ O, **ზირ. 40,29**; „საქმედ არა მიძლავს, თხოვად მრცხუენის“ **ლ. 16,3**; „შჯობს სიკუდილი, ვიდრეღა არა თხოვასა“ O, **ზირ. 40,29**; „გეტყოდეს თუ შენ... თხოვნითა მდაბლითა“ pb., **იობ 40,22**. იხ. გამოთხოვა, მთხო(ვ)ელი, მითხოვა, მოთხოვა, პურის-თხოა, პურის-მთხოელი, სათხო(ვ)ელი, სამთხოვლო.

**[თხოვება]** გამომშვიდობება. იხ. გამოთხოვება.

**თხრა**: „მე ვთხარე ჯურღმული ესე“ O, **დაბ. 21,30**; „თხარეს წინაშე ჩემსა მთხრებლი“ **ფს. 56,7**; „ვთხარე თავით ჩემით კედელი და დაფარულად განვედ ბეჭითა“ I, **ეზეკ. 12,7**. იხ. აღმოთხრა, გამოთხრა, განთხრა, გარდათხრევინება, გუერდის-თხრა, დათხრა, თხრილი, მთხრებლი, მოთხრა, სათხრელი, სათხროლი, ჴნარცჳს-თხრა.

**თხრილ-ი**: „და-რე-აღრმეთ თხრილი ეგე“ **განს. ი. 200,2**; „მიეყრდნა იგი თხრილსა მას შინა“ **განს. ი. 201,18**. იხ. თხრა.

**თხრობა** «მითხრობა», «თქუმა», «უწყება», შეტყობინება, მოხსენება: „უთხრეს (მიუთხრეს C) მღდელთმოძღუართა მათ ყოველი“ **მთ. 28,11**; „სადა არს, გჳთხრან“ C,—„სადა არს, აუწყოს მათ“ DE, **ი. 11,57**; „უთხრეს დავითს“ M, **I ნშტ. 19,17**; „გითხრედ შენ და გაუწყედ შენ“ I, **ეს. 19,1**; „უთხრეს სახლსა დავითისსა“ I, **ეს. 7,2**; „მითხრეს მე მღდელთ-მოძღუართა“ **საქ. მოც. 25,15**; „ფესტოს უთხრა პავლჱსთჳს მეფესა“ **საქ. მოც. 25,14**.

**თხრობა** «მითხრობა»: „ჴელ-ყვეს ზეგარდამო განწესებად თხრობისაჲ მის“ C,—„ჴელი შეყვეს აღწერად მითხრობაჲ“ **ლ. 1,1**; „მიუთხარ თხრობაჲ“ O, **ეზეკ. 17,2**. იხ. გამომთხრობელი, მთხრობელი, მითხრობა, მიმთხრობი, მიმთხრობელი, მისათხრობელი, მიუთხრობელი, მოთხრობა, მომთხრობელი, სათხრობელი, წარმოთხრობა.

**თხუთმეტ-ი** იხ. ათხუთმეტი.

## ი

**ინ** ქართული ანბნის მეათე ასო, რიცხვითი მნიშვნელობა—10.

**იავარ-ი** «ნატყუენავი», ნატაცები: „შემჭამო ყოველი იავარი მტერთა შენთაჲ“ G,—„შჭამდე შენ ნატყუენავსა მას მტერთა შენთასა“ M, **II შჯ. 20,14**; „მომეცინ მე კაცმან საყური იავარისაგან თჳსისა“ G,—„მომეცინ მე კაცად-კაცადმან თქუენმან საყურე ერთი ნატყუენავისაგან“ M, **მსჯ. 8,24**; „ყოველი იავარი მათი შეჰკრიბო თანა-წარსავალსა ზედა მათსა“ G, **II შჯ. 13,16**.

**იავარ(ის)-ყოფა** «მიმოდატაცება», «გამოტყუენვა», მიტაცება; დავლად ჩაგდება: „იავარ-ყვეს იგი ყოველთა თანა-წარმავალთა გზისათა“ Ꞇ,—„მიმოდაიტაცებდეს მას ყოველნი თანა-წარმავალნი გზისანი“ Ꞁ, **ფს. 88,42**; „ჭურჭერი მისი იავარ-ყვის“ C,—„ჭურჭერი მისი გამოტყუენვად“ DE, **მრ. 3,27**; „იავარ-ყვეს ბანაკი ასურთაჲ“ O, **IV მფ. 7,16**; „იავარ-ყვეს მონაგები მათი“ O, **I ეზრა 9,4**; „კედელი დაარღჳა და საფასე ვერ იავარ-ყო“ **მ. სწ. 84,25**. „**იავარის-ყოფაჲ** იგი ნაყოფთა თქუენთაჲ სიხარულად შეჰრაცხეთ“ Q, **ჰებრ. 10,34**. იხ. ყოფა.

**იაკინთე, იაკინთ-ი, იაკინთო, ჳაკინთე, ჳაკინთონ-ი** ცისფერი, ლურჯი: „შეგასხ ფერჳთა შენთა იაკინთე“ O, **ეზეკ. 16,10**; „იაკინთი და ძოწეული შეჰმოსონ მათ“ I, **იერემ. 10,5**; „შესამკობელად შენდა იაკინთე (ჳაკინთე I) და ძოწეული ჭალაკთაგან ელისესთა“ O, **ეზეკ. 27,7**; „ქმნა კრეტსაბმელი იაკინთოჲსაგან“ **II ნშტ. 3,14**; „მომივლინე მე კაცი ბრძენი... იაკინთოჲთა“ M, **II ნშტ. 2,7**; „დაბურონ იგი საბურავითა ტყავისაჲთა ჳაკინთონისაჲთა“ G, **რიცხ. 4,8**.

**იალმაგ-ი** «ვარმი», ჯაჭვზე ჩასაცმელი: „შთააცუა საულ დავითს ჯაჭჳ და ჯაჭუსა მას ზედა—იალმაგი, და ჩაფხუტი პილენძისა დაადგა თავსა მისსა“ O,—„შთააცუა საულ ჯაჭჳ მისი და ჯაჭუსა ზედა—ვარმი, და ჩაფხუთი სპილენძისაჲ დაადგა თავსა მისსა“ I, **I მფ. 17,38**.

**იამავრ-ი** «მხოლოდ-შობილი»: „იგი იყო იამავრი მისი, და არა ესუა მას მისსა გარეშე ძე გინა ასული“ M,—„იგი მხოლოდ-შობილი იყო მისი და არა იყო მისსა სხუაჲ ძე ანუ ასული“ G, **მსჯ. 11,34**.

**იამინდო** დარიჩინი, cinnamum: „მოიღო საკუმეველი სურნელი ოთხი: ნარდიონი, კროკონი, ლერწამი და იამინდოჲ“ **ადამ. 128,15**.

**იამურ-ი, ნიამორ-ი** გარეული თხა, hircocervus, capra cervina: „ესე შჭამო... ირემი, ქურციკი... ნიამორი“ M,—„შჭამნეთ... ირემი და ქურციკი... იამური“ G, **II შჯ. 14,5**.

**-იან** იხ. -ეან.

**იანვარ-ი** «აპნისი»: „ათხუთმეტსა იანვარისასა, რომელ არს აპნისი“ **ფლკტ. 160,14**.

**იასპ-ი** «იასპინი», iaspis: „აღვაშენნე გოდოლნი შენნი იასპითა“ pb.,—„აღვაშჱნნე არდაბაგნი შენნი იასპინითა“ O, **ეს. 54,12**.

**იასპინ-ი, იასპან-ი** iaspis, «იასპი»: „აღვაშჱნნე არდაბაგნი შენნი იასპინითა“ O,—„აღვაშენნე გოდოლნი შენნი იასპითა“ pb., **ეს. 54,12**; „არა ვტირ... სუეტთა მათთა იასპანისათა“ **H—341,615**.

**იატაკ-ი**: „შთავიდენ ვიდრე იატაკადმდე“ I, **ეს. 25,12**; „და-თუ-მდაბლდეს იატაკი ქუეყანისაჲ ქუესკნელად“ I, **იერემ. 31,37**; „იატაკი მღჳმისაჲ“ O, **დან. 6,24**; „მოჰზიდა და დაამჴუა ზედა იატაკსა მას“ **ფლკტ. 135,8**.

**იბედივად** შემთხვევით: „ვითარ ჰგონებ შენ ნეტარისა იოსებისთჳს—ცუდად დახუდაა და იბედივად საქმე იგი?“ **მ. ცხ. 156г.**

**იგავ-ი** «მაგალითი», «წინა-ყოფაჲ»: „ვეტყოდი მას ხილვით და არა იგავით“ pb.,—„ვეზრახი მას ხილვით და არა მაგალითთა მიერ“ G, **რიცხ. 12,8**; „დაგიდგა თქუენ იგავი“ M,—„წინა-გიყო თქუენ წინა-ყოფაჲ“ G, **მსჯ. 14,12**; „ეტყოდა მათ... იგავით“ **მთ. 13,3**; „მათთჳს თქუა იგავი ესე“ **ლ. 20,19**; „აწ განცხადებულად იტყჳ და იგავსა არცა ერთსა რას იტყჳ“ **ი. 16,29**; „ცნას იგავი და დაფარული სიტყუაჲ“ O, **იგ. სოლ. 1,6**; „იცის ქცეულებაჲ სიტყუათაჲ და განჴსნაჲ იგავთაჲ“ O, **სიბრძ. სოლ. 8,8**; „იხილეს შენ თანა იგავი ამაოებისაჲ და განგაგდეს შენ“ I, **გოდ. იერემ. 2,14**; „სახე და იგავ ექმნა ყოველთა“ **მ. სწ. 195,5**.

**იგავის დადება** «იგავის მოღება»: „რომლისა თანა იგავისა დაუდვათ იგი“ C,—„რომელი იგავი მოვიღოთ მისთჳს“ DE, **მრ. 4,30**.

**იგავის მოღება/მოხუმა** «იგავის დადება», არაკის თქმა, მაგალითის მოყვანა, მიმსგავსება: „რომელი იგავი მოვიღოთ მისთჳს?“ DE,—„რომლისა თანა იგავისა დაუდვათ იგი?“ C, **მრ. 4,30**; „დღესა შინა მოიღოს იგავი ესე“ O, **მიქ. 2,4**; „არა ყოველნი ესე იგავად მოიხუნენ?“ O, **ამბ. 2,6**. იხ. იგავად, მეიგავე, უიგავოდ.

**იგავად** საჩვენებლად: „იყო შენ მუნ საბასრობელად და იგავად“ M, **II შჯ. 28,37**; „იგავად იტყჳს მაცხოვარი“ **მრთ. C, ოქრ.-უძლებ. 512**. იხ. იგავი.

**იგავით-მეტყუელი**: „ვითარცა იტყჳს იგავით-მეტყუელი ჩუენი“ **ბალ. 57,31**. იხ. მეტყუელი.

**იგი** ის (პირიელი ნაცვალსახელი): „იყოს იგი, ვითარცა ხე დანერგული თანა-წარსადინელსა წყალთასა“ **ფს. 1,3**; „**მან** დაასრულა ჩემ თანა ტყუვილი“ **ი. 13,18**; „მან გასწავოს თქუენ ყოველი“ **ი. 14,26**; „ამბორს-უყო **მას**“ **მთ. 26,49**; „დაუდგეს მას მახე“ **მთ. 22,15**; „იხილა სული ღმრთისაჲ, გარდამომავალი **მის** ზედა“ **მთ. 3,16**; „მოიყიდეს **მით** აგარაკი მეკეცისაჲ“ **მთ. 27,7**; „არა თუ **მისა** ზესკნელი იგი სიბრძნე თანაშემწჱ საქმითა იყოს“ **იპ. რომ.-კურთხ. ისაკ და იაკ. 2,3**; „ვერ იკადრა სიტყუად მისა“ **შუშ. II, 12**; „იყვნეს იგინი მეთევზურ“ **მთ. 4,18**; „მათ დაიმკჳდრონ ქუეყანაჲ“ **მ. 5,5**; „მათ შეკრიბეს და აღავსეს ათორმეტი გოდორი“ **ი. 6,13**; „სხუაჲ იგავი დაუდგა მათ“ **მთ. 13,24**; „ნათელი გამობრწყინდა მათ ზედა“ **მთ. 4,16**; „ვაჲ მათა“ O, **ნაუმ 3,17**. „**იგინიცა** აკურთხნა“ **მრ. 8,7**; „ერთ არს და **იგივე** ჰგიეს“ **მრთ. A, კ. იერ.-სული წმ. 162**; „ზაკუვიTა მისვე სანატრუკისითა“ **არსტ. 66,10**; „დასხნეს მასვე ადგილსა“ **სნდ. 8,24**; „იგინივე ჭამდენ ნაყოფსა მათსა“ I, **ეს. 65,21**. იხ. მისგანი, მისებრვე, მისთაგანი, მისთანაჲ.

**იგი** «ისი» (ნაწევარი): „სასუმელი იგი, რომელ ჩემდა შესუმად არს“ **მრ. 10,39**; „მისლვად კოლტსა იმას ღორებისასა“ **მთ. 8,31**; „მთაჲ იგი კეთილი“ M,—„მთაჲ ისი კეთილი“ G, **II შჯ. 3,25**.

**-იგი** (ნაწილაკი): „რომელი-იგი მაგისგან იშვეს" **მთ. 1,20**; „რომელი-იგი მის მიერ იქადაგა" **იპ. რომ.-კურთხ. იხაკ და იაკ. 6,10**; „რომელი-იგი იყო გამომცემელი" **ლ. 6,16**. იხ. ერთი იგი.

**იგი, იგი თავად-ი** თვით, თითონ: „იგი თავადი იყო ლაქისს" M, **II ნშტ. 32,9**; „წარვიდა ისრაჱლ, იგი და ყოველიჲ მისი" O, **დაბ. 46,1**.

**იგრიკა** «ადარი», «აპრილი»: „პირველსა მას დღესა თუესა ადარ და ნესასა, რომელ არს იგრიკაჲ და ვარდობაჲ" O, **ესთ. 11,1**; „დაიძინა მეორესა დღესა, თთუესა იგრიკისასა" H — **341,377**; „აღესრულა მეშჳდესა აპრილის თთუესა, რომელ არს იგრიკაჲ" **ფლკტ. 160,18**.

**იგურდივ** «გუერდით კერძო»: „შეაკართ ესე იგურდივ კიდობნისა" G,—„შე-და-დევ ეგე გუერდით კერძო კიდობნისა მის სჯულისა" pb., **II შჯ. 31,26**. იხ. გუერდი.

**იდაყუ** ნიდაყვი: „ჴელი ჩემი იდაყჳთგან შეიმუსრენ" O, **იობ 31,22**; „ქუეშე იდაყუსა ჴელისასა" O, **ეზეკ. 13,18**; „იყვნეს იდაყუნი იმიერ და ამიერ საყდარსა" M, **II ნშტ. 9,18**.

**იდუმალ** «ფარულად», «მდუმრიად», მალულად: „მოხადა მარიამს... ფარულად" C,—„მოუწოდა მარიამს... იდუმალ" DE, **ი. 11,28**; „შევიდა მისდამი იდუმალ" G,—„შევიდა მისა მდუმრიად" M, **მსჯ. 4,21**; „რომელი იტყოდა იდუმალ მოყუსისა თჳსისათჳს" **ფს. 100,5**; „წამალი სასიკუდინე იდუმალ შეასუა" **ნრხ. 77,7**; „რაჲსა იდუმალ წარმოივლტოდე?" O, **დაბ. 31,26**.

**იდუმალ-ი** ფარული: „თქუმული იდუმალი ცუდად არა წარვიდეს" O, **სიბრძ. სოლ. 1,11**.

**იდუმალ-ტყორცებულ-ი** ფარულად სროლილი: „ვითარცა იხილნეს მჴნეთა მათ იდუმალ-ტყორცებულნი იგი ისარნი ეშმაკისანი" **რიფს. 163,26**. იხ. ტყორცება.

**იეზერ-ი** გვირგვინი: „მისცა მას ზედა იეზერი იგი და წამებაჲ" O, **IV მფ. 11,12**.

**იეროს-ი** iris: „იეროსი ხუთასი წმიდაჲ სასწორი" O, **გამოსლ. 30,24**.

**იერუსალჱმელ-ი**: „განვიდოდა მისა ყოველი სოფლები ჰურიასტანისაჲ და იერუსალჱმელნი ყოველნი" **მრ. 1,5**.

**იეფობა** სიუხვე: „სადა იეფობაჲ ბოროტისაჲ, მუნ მოკლებაჲ კეთილისაჲ" **მრთ. C. ოქრ.-უძლებ. 513**; „აქუსლა სოფელსა იეფობაჲ თჳსი" **მ. ცხ. 432v**.

**ივ-ი** ibis, avis aegyptia: „ესენი არა შჭამნეთ მათგან... კჳნოჲ და ივი" G, **II შჯ. 14,16**.

**იკონომოს-ი** მონასტრის მთავარ სამეურნეო საქმეთა გამგე: „დავადგინეთ ერთი ჩუენგანი იკონომოსად, და ყოველსავე რაოდენსაცა დამიგებნ ჩუენ იგი, იყო საქმელ ჩუენდა" **მ. ცხ. 338v**; „მიუთუალეს იკონომოსსა ლავრისასა (რომელ არს ჴელოსანი) და გუემა ფიცხლად ძარღუთა ზროხისაჲთა" **მ. ცხ. 177v**; „სხუანი საქმენი წურილნი იკონომოსსა თანა დაიუბნნის" **ი.-ე. 38,7**. იხ. იკონომოსობა.

**იკონომოსობა**: „მისსა იკონომოსობასა აღაშენა მონასტერი" **ი.-ე. 41,7**. იხ. იკონომოსი.

**იკტიონ-ი** vultur: „არა შჭამნეთ მათგან... ძერაჲ და იკტიონი" G, **II შჯ. 14,14**.

**ილიკტრონ-ი, ილეკტრიონ-ი** იხ. ელეკტრონი.

**ილისტიკ-ი** «ირისე»; ანგელოზი: „აჰა ესერა ილისტიკი წმიდაჲ ზეცით გარდამოჴდა" O,—„აჰა ირისე და წმიდა ცით გამო გარდამოვიდა" pb., **დან. 4,10**; „ილისტიკი წმიდაჲ, გარდამომავალი ზეცით" O, **დან. 4,20**.

**ილუმელ-ი** საამო ღვინო: **მ. ცხ.***

**იმედ-ი** სასოება: „დამიდევ იმედი წყალობისაჲ და სასოებაჲ ცხორებისაჲ" **მ. ცხ. 143v**; „წარმიკუეთე იმედი ჩემი შენდამი" **ბალ. 100,30**.

**იმერ-ი** გადაღმა მხარე, იმიერი, იქითა: „ვიდრე იმერად ზღუადმდე თჳსითა საფასითა იყიდნეს" **ი.-ე. 20,12**.

**იმიერ** იქით; გაღმა, გადაღმა: „იმიერ და ამიერ" O, **III მფ. 10,19**; „განყო წყალი იგი იმიერ და ამიერ" O, **IV მფ. 2,8**.

**ინაჴ-ი** იხ. თანამეინაჴე, მეინაჴე, საინაჴე.

**ინაჴ-დგმა, ინაჴით-დგმა** «დაჯდომა», «დასხდომა», «დასხმა», «მიწოლა», «ჯდომა», მიყრდნობით ჯდომა: „წარმოჴედ და ინაჴ-იდგ" C,—„წარმოჴედ და დაჯედ" DE, **ლ. 17,7**; „ინაჴ-იდგეს პურის-მტებმან" C,—„დასხდა მწყობრად-მწყობრად" DE, **მრ. 6,40**; „ინაჴ-უდგთ კაცებსა მაგას" C,—„დასხით კაცები ესე" DE, **ი. 6,10**; „რაჟამს ინაჴ-ედგა მას სახლსა მას შინა" **მთ. 9,10**; „ინაჴ-იდგა და განისუენა" Fr.,—„მიწოლით განისუენა" G, **რიცხ. 24,9**; „ინაჴ-იდგ და დაიძინე ვითარცა ლომმან" **იპ. რომ.-კურთხ. მოს. 180,8**; „ინაჴ-ედგა" C,—„ინაჴით-ჯდა იგი" DE, **მრ. 14,3**; „ვინ არს უფროჲს, რომელი ინაჴით-ზის, ანუ რომელი ჰმსახურებს?" **ლ. 22,27**; „იოვანე წმიდაჲ იყო და მისთჳსცა მკერდსა ზედა უფლისასა ინაჴ-იდგა" Ath.—**11,271v**.

**ინაჴით-დასხდომა**: „უბრძანა მათ ინაჴით-დასხდომაჲ" C, **მრ. 6,39**; „ვერ-ეგების ჩუენდა ინაჴით-დასხდომაჲ" O, **I მფ. 16,11**.

**ინაჴით-დგმა** «ჯდომა»: „ინაჴით-დგმასა მისსა შინა სახლსა" C,—„იყო ვითარ ჯდა იგი სახლსა შინა" **მრ. 2,15**.

**ინაჴით-მსხდომარე, ინაჴით-მჯდომარე** «მეინაჴე»: „ესე არავინ ცნა ინაჴით-მჯდომარეთაგანმან იესუს თანა" DE,—„ესე არავინ გულისჴმა-ყო მეინაჴეთა მისთაგანმან" C, **ი. 13,28**; „რომელნი იყვნეს მათ თანა ინაჴით-მსხდომარენი" **ლ. 5,29**. იხ. მსხდომარე, მჯდომარე.

**ინაჴით-ჯდომა** «ინაჴით დგმა»: „ინაჴით-ჯდა იგი" DE,—„ინაჴ-ედგა" C, **მრ. 14,3**.

**პირველ ინაჴით-ჯდომა** «მჴნის-თაობა»: „ჰნებავს... პირველ ინაჴით-ჯდომაჲ პურის-ჭამასა" DE,—„ეძიებენ... მჴნის-თაობასა ტაძრობასა" C, **მრ. 12,39**. იხ. ჯდომა.

**ინაჴის-დგომა**: „ვერ შემძლებელ არს... ინაჴის-დგომად წმიდათა მათ თანა გუამთა" **მ. ხწ. 280,23**. იხ. დგომა.

**ინდიკტიონ-ი** მოქცევა: 532-წლიანი ან 15 წლიანი: „აღესრულა... მამაჲ... ევთჳმი თუესა მაისსა ათცამეტსა, დღესა ორშაბათსა, ინდიკტიონსა ათერთმეტსა" **ი.-ე. 49,17**; „აღესრულნეს წმიდანი იგი მოწამენი... ინდიკტიონსა ორსა" H—**341, 749**.

* განმარტება და წყარო ფანქრითაა მიწერილი (რედ.).

**ინჩაჴუ, იჴუანჩ-ი** ჩინჩახვი: „არს იჴუანჩსა (ინჩაჴუსა B) შინა ჩემსა მარგალიტი“ **ბალ. 58,13**; „რომელთა აქუს სტომაქებ და იჴუანჩებ“ **ბ. კეს.-ექუს. დღ. 131,18.**

**იობელ-ი** საყვირი საიუბილეო დღესასწაულისა (ებრაელთა შორის 50 წლის თავზე): „მოადგინენ... იობელითა მით სმენად თქუენდა ჴმაჲ ნესტჳსა“ **M, ისუ ნ. 6,3.**

**იოგ-ი** კუნთი: „ძალი იგი მესამჱ შემკრებელ არს განბნეულთა მათ შეერთებითა იოგთაჲთა“ **გრ. ნოს.-კაც. აგებ. 222,19**; „ზარი დაეცის ყოველთა იოგთა და დასაჴსნელთა გუამისა“ **მ. სწ. 139,18.**

**იონ-ი** ბერძენი: „მეფეჱ იონთაჲ არს“ **O, დან. 8,21**; „იონთა სოფელი“ **რიფს. 172,5.**

**იონებრ-ი** ბერძნული (ენა): „სახელნი უცხონი იონებრ ენისაგან“ **ხებ. გაბ.-მოც. ხაჴს. 92,13.**

**იოტა** იოტი: „იოტა ოდენი ერთი რქაჲ არა წარჴდეს“ **მთ. 5,18**; „უმჯობეს არს ცისა და ქუეყანისა წარსლვაჲ, ვიდრელა იოტა ერთი, გამოხატული სიტყუათაგან“ **მ. სწ. 284,1.**

**იპატ-ი** იგივე ჳპატიონი (იხ.).

**იპატობა:** „იპატობისა პატივი მოეღო მეფისა მაქსიმიანესგან“ **H—341,50.**

**იპოდრომ-ი** «ცხენთ-სარბიელი»: „ხედვიდა თავსა თჳსსა, ვითარმცა ჯდა ცხენთ-სარბიელსა მას ქალაქისასა, რომელსა ეწოდების იპოდრომი“ **H—341,83.**

**ირემ-ი** cervus: „განამტკიცნა ფერჴნი ჩემნი ვითარცა ირემთანი“ **ფს. 17,34**; „ვითარცა სურინ ირემსა წყაროთა მიმართ წყალთასა“ **ფს. 41,2**; „მაშინ ხლდებოდის მკელობელი ვითარცა ირემი“ **I, ეს. 35,6**; „ირემნიცა იზუნეს ველსა გარე და დაუტევნეს ნუკრნი, რამეთუ არა იყო მწუანე“ **I, იერემ. 14,5.** იხ. ვაც-ირემი, ირემ-ვაცი.

**ირემ-ვაც-ი** hircocervus: „უკუეთუ სცნა ჟამი შობისაჲ ირემ-ვაცთაჲ კლდესა შინა“ **M, იობ 39,1.** იხ. ვიცი,

**ირეჭ-ი** მახე ჩიტისა: „რაჲთა განერე... ვითარცა სირი ირეჭსა“ **ოქრ.-გურიტ. 226,4.**

**ისარ-ი** «საისრელი», «სატყორცი»: „ისრითა მისითა ესროდის მტერთა“ **Fr.**,—„საისრელითა ესროდის მტერთა“ **pb.**,—„სატყორცითა მისითა მშჳლვიდეს მტერთა“ **G, რიცხ. 24,8**; „ისარნი ჩემნი დავასრულნე მათ ზედა“ **GM, II შჯ. 32,23**; „მოიღე მშჳლდი შენი და ისარნი შენნი“ **O, IV მფ. 13,15**; „არა გეშინოდის... ისრისაგან, რომელი ფრინავნ დღისი“ **ფს. 90,5**; „არცა სტყორცონ ისარი“ **O, ეს. 37,33**; „ისარ მწყლველ არს ენაჲ მათი“ **I, იერემ. 9,8**; „მესროდის ჩუენ მტერი ისრითა წამლეანითა“ **მ. სწ. 144,12**; „ისარი ლესული წინაშე პირსა მტერისასა“ **მ. სწ. 298,4.** იხ. მაგრიად მოისარი, მეისარი, მოისარი, საისარი, საისრელი.

**ისარნა** აუზი: „დაუსუა კუერთხები იგი ისარნებსა მას წყლის-სასუმელთასა“ **O, დაბ. 30,38.**

**ისი** «იგი» (ნაწევარი): „სისხლი ისი მახჳლისაჲ არს“ **O, IV მფ. 3,23**; „რაჲ არს ადგილი ისი, რომელ ჩას?“ **O, მფ. 28, 17**; „მთაჲ ისი კეთილი“ **G**,—„მთაჲ იგი კეთილი“ **M, II შჯ. 3,25.**

**ისრაიტელ-ი:** „კაცნო ისრაიტელნო, რომელნი-ეგე... მიუთხრობთ“ **მრთ. S. კ. იერ.-მარტ. 188,27.**

**ისრის-პირ-ი** «საჩხვლეტელი», შუბი ისრისა: „სარეცელნი მისნი—ისრის-პირნი მახჳლნი“ **M**,—„საწოლი მისი—საჩხვლეტელი ლესული“ **pb., იობ 41,21**; „იგინი იყვნეს ვითარცა ისრის-პირნი“ **ფს. 54,22.** იხ. პირი.

**ისრის-სატყორცებელ-ი** უტევანი (143 ნაბიჯი—საბა): „დაჯდა წინაშე მისსა შორს, ვითარ ისრის-სატყორცებელ“ **O, დაბ. 21,16.** იხ. სატყორცებელი, ტყორცება.

**-იტი** «-ელი»: „მოაბიტი“ **G**, — „მოაბელი“ **M, რუთ 1,21.**

**იფქლ-ი** «იფქლვილი», ხორბალი; «ფქვილი», «ნაყოფი»: „გამოსძეგუდა იფქლსა კუერთხითა საწნეხელსა შინა“ **M**,—„კუერთხვიდა იფქლვილსა საწნეხელსა შინა“ **G, მსჯ. 6,11**; „შეკრიბოს იფქლი თჳსი საუნჯესა“ **მთ. 3,12**; „დღეთა მკისა იფქლისათა“ **M, მსჯ. 15,1**; „მოიღე თავისა შენისა იფქლი და ქრთილი“ **O, ეზეკ. 4,9**; „მჭელეულსა არა აქუს ძალი ყოფად იფქლისა (ფქვილისა **pb.**)“ **O, ოვსე 8,7**; „წარიღო იფქლი მისი საპურესა“ **მ. ცხ. 342v**; „იფქლისა წილ აღმომეცენინ ჭინჭარი“ **A—92,239**; „ყვეს ნაყოფი იფქლისაჲ“ **Ⴂ**,—„ყვეს ხილი ნაყოფისა მათისაჲ“ **Ⴀ, ფს. 106,37**; „ხუარბლის-ვაჭართა დაჰჴშნეს კარნი ქულბაგთა მათთანი და განაძნელეს იფქლი გლახაკთათჳს“ **მ. სწ. 64,14.** იხ. საიფქლე.

**იფქლვილ-ი** «იფქლი»: „გამოსძეგუდა იფქლსა კუერთხითა საწნეხელსა შინა“ **M**,—„კუერთხვიდა იფქლვილსა საწნეხელსა შინა“ **G, მსჯ. 6,11.** იხ. **იფქლი.**

**იფქლის-მსყიდელი:** **A—92,82.***

**იქედნე:** vipera, aspis: „ასპიტსა და იქედნესა ზედა ხჳდოდი შენ“ **ფს. 90,13**; „ნაშობნო იქედნეთანო“ **მთ. 3,7**; „იქედნჱ სიტყუაჲსა მისგან გამოჴდა“ **საქ. მოც. 28,3.**

**იქი** «ეგერა»: „აჰა აქა არს ქრისტე, გინა იქი“ **DE**,—„აჰა ესერა არს ქრისტე, ანუ ეგერა“ **მთ. 24,23**; „სლვასა ჩუენსა აქა და იქი ვეკუეთებოდით“ **მ. სწ. 25,28.**

**იქიმდე** იქამდე: „წარვიდეთ ვიდრე იქიმდე“ **O, დაბ. 22,5.**

**იქნამონ:** „არს მჴეცი, რომელსა სახელი ჰრქჳან იქნამონ, რომელი ითარგმანების ვიკტოლ“ **ფიზ. XXIX, 2.**

**იქცევის-ი** მბრუნავი, მოტრიალე: „განაღგინა ქერობინი იგი მოტყინარე და მახჳლი იქცევისი კარისაგან სამოთხისა“ **მ. სწ. 101,30.** იხ. ქცევა.

**იქცევის-ი** «სადგმელი იქცევისი», ფოჩი: „იქცევისნი უქმნე თავსა შენსა ოთხთა ზედა ფესუთა სამოსლისა შენისათა“ **G**, — „სადგმელთა იქცევისთანუ დაადგამ ოთხთავე კიდეთა სამოსლისა შენისათა“ **M, II შჯ. 22,12.** იხ. ქცევა.

**ილუნალ-ი** «დადრეკილი», მოხრილი: „სული ჭუვნიერი... რომელ ვალნ ილუნალ“ **I**,—„სულმან შეწუხებულმან... რომელ ვალს, სულმან დადრეკილმან“ **pb., ბარ. 2,18.** იხ. ლუნვა.

**იყ-ი** «თაფლუჭი», არაყი, «სათრობელი»: „სათრობელი და იყი არა სუას“ **C**,—„თაფლუჭი არა სუას“ **DE, ლ. 1,15**; „ღჳნოჲ და იყი შესაწირავთაჲ მათ კერპთაჲ არა ვსუა“ **ფლკტ. 136,4.**

---

* წყარო ფანქრითაა მიწერილი (რედ.).

**იშჳთ** «უნებლიეთ»; «ნუ დაკჳშირებულ», დრო და დრო: „რომელმან მოკლას მოყუასი იშჳთ“ M,—„რომელმან უკუეთუ სცეს მოყუასსა უნებლიეთ“ G, **II შჯ. 19,4**; „ნუ დაკჳშირებულ აღიყვან ფერჴსა... მეგობრისა მიმართ შენისა“ pb.,—„იშჳთ შედგი ფერჴი შენი მეგობრისა“ O, **იგ. სოლ. 25,17**; „იშჳთ მოჰნახავს მას“ **მ. ცხ. 54v**.

**იშჳთ-ი**: „არა ყოველთა საცნაურ არს იგი, არამედ იშჳთსა კაცსა ხოლო“ **ხჳმ. სალ. 340v.***

**იძრვის-ი** მოძრავი; ქუეწარმავალი: „აკურთხენით ვეშაპნი და ყოველნი იძრვისნი წყალთა შინა“ I, **დან. 3,77**; „არს რომელიმე იძრვისი, რომელი იწოდების გრძლაბი“ **ფიზ. XVII, 1**. იხ ძრვა.

**იძულება** «წუევა», «მძლავრობა», ძალის დატანება, შეწუხება, შევიწროება: „ყოველი ვინმე მისა მიმართ იიძულების“ DE,—„ყოველივე მას ჰმძლავრობს“ C, **ლ. 16,16**; „აიძულა მოწაფეთა თჳსთა აღსლვად ნავსა“ C,—„აწუევდა მოწაფეთა შესლვად ნავსა“ DE, **მრ. 6,45**; „აიძულებდეს მეეგჳპტელნი იგი ძეთა ისრაჱლისათა მწრაფლ განსლვად ქუეყანით ეგჳპტით“ O, **გამოსლ. 12,33**; „მაიძულებდეს მე და ეძიებდეს სულსა ჩემსა“ **ფს. 37, 13**; „აიძულა... შესლვად“ **მთ. 14,22**; „ვითარ წარმართთა აიძულებ ჰურიაებად“ **გალ. 2,14**; „ანგაჰრებაჲ აიძულებდა გულსა კაცისასა ძჳრის-საქმედ“ **პავლე თებ. 318**; „ვაიძულე ღაღადის-გდებად კეისრისა“ **საქ. მოც. 28,19**; „იძულებოდეს იგინი ფრიად მისგან“ **პეტრე მოც. 43, 12**; „ნუ მაიძულებ მე, ოტებულსა ამას“ **თეკლა 108,23**; „აღაშფოთე და იძულა გინებად“ **მ. ხწ. 27,33**.

**იძულება** ძალდატანება: „მიჰყვანდეს იძულებით და თრევით“ **ანდ.-ანატ. 219,24**; „არა იძულებით გიწოდე შენ, არამედ ნეფსით თჳსით მოხუედ“ **მ. ხწ. 126,28**. იხ. მაიძულებელი.

**იწრო** ვიწრო; მძიმე, საჭირველი, შეჭირვებული, მწუხარე, წუხილის განმცდელი: „შევიდოდეთ იწროსა მას ბჭესა“ **მთ. 7,13**; „ადგილი ესე, რომელსა დამკჳდრებულ ვართ ჩუენ, იწრო არს ჩუენდა“ O, **IV მფ. 6,1**; „იწრო არს ჩემდა ყოვლით კერძოვე“ M, **I ნშტ. 21,13**; „ყოველსავე კეთილისა საქმესა ძნელ ეწოდების და იწრო“ **მ. ხწ. 302,24**. „ნურას ფიცხელსა სიტყუასა ეტყჳ მას, რამეთუ დედათა ბუნებაჲ იწრო არს“ **შუშ. IV, 11**. იხ. იწროდ, სიიწრე, უვიწრესი.

**იწროდ** «მჭირსიედ»: „ნუ შეიმოსედ მას იწროდ“ O,—„არ[ა] მოირტყმიდენ მჭირსიედ“ pb., **ეზეკ. 44,18**. იხ. იწრო.

**იწროება** ვიწროდ მიჩნევა: „უკუეთუ იწროებ მთასა ეფრემისსა“ G,—„გიწროებს თუ შენ მთა ეფრემისი“ M, **ისუ ნ. 17,15**.

**იწროება** გასაჭირი, შეწუხება, წუხილი, შეჭირვება; «ჭირი»: „იპოვა მტერი იწროებასა შინა“ O, **I მფ. 24,20**; „ჭამდინ პურსა ჭირისასა და წყალსა იწროებისასა“ M, **II ნშტ. 18,26**; „მიიწია ქალაქი იგი იწროებად“ **იერ. 52,5**. იხ. გულიწრება, შეიწრება.

**იჭუ** «სჳნდისი», ფიქრი; «მოლოდება»: „შეიწრებულ არნ იგი იჭჳთა თჳსითა“ O,—„დაპყრობითა სჳნდისისაჲთა“ pb., **სიბრძ. სოლ. 17,10**; „არა დააყენებდა იჭჳ ენასა თჳსსა“ **კ. იერ.-ნათლისღ. 87,8**; „განმარინა მე... ყოვლისაგან იჭჳსა (მოლოდებისა Ղ) ერისა მის ჰურიათაჲსა“ **საქ. მოც. 12,11**. იხ. იჭუეული.

**იჭუეულ-ი** ეჭვიანი, არამტკიცე: „გჳხილნა ჩუენ იჭუეულად მის მიერ თქუმულთა ამათ ზედა მოძღურებათა“ **მ. ცხ. 247r**; „ნურას იჭუეულ ხარ, არამედ უეჭუელად ეზიარებოდე“ **ლიმ. 47,4**; „ამას არა იჭუეულ ვარ, არამედ გულსავსე ვარ“ **A—92,386**. იხ. იჭუ.

**იხუ** nealessa, nessa: „უკუეთუ მიუდგეს სირაქლემი და იხჳ“ O, **იობ 39,13**.

**იჴუანჩ-ი** იხ. ინჩაჴუ.

# კ

**კან** ქართული ანბნის მეთერთმეტე ასო, რიცხვითი მნიშვნელობა—20.

**კაბადუკია**: „აღმოვიყვანე... უცხოთესლნი კაბადუკიაჲთ“ O, **ამოს 9,8**.

**კაბარჭ-ი** იხ. კაპარჭი.

**კაბიწ-ი** საწყაო: „ვიდრემდე იპოვებოდა... ოთხი კაბიწი ნაჯდომი ტრედისაჲ ხუთის სასწორის ვეცხლის“ O, **IV მფ. 6,25**; „სასწორი მართალი და საწყაული სამართლისაჲ და კაბიწი სიმართლისაჲ იყავნ თქუენდა“ O, **ეზეკ. 45,10**.

**[კადება]** იხ. მიკადება.

**კადნიერ-ი** გაბედული, თამამი; «მოწრაფე»: „ყოვლითავე კადნიერ ვარ თქუენ შორის“ **II კორ. 7,16**; „კადნიერისა თანა ნუ ხუალ გზასა“ O, **ზირ. 8,18**; „კადნიერ იყავ გულითა შენითა“ O, **ივდ. 11,1**; „კადნიერი სიტყუათა შინა თჳსთა საძულელ იქმნების“ pb.,—„მოწრაფჱ ენითა საძულ იქმნის“ O, **ზირ. 9,25**. „იტყოდე კადნიერად“ **ფლკტ. 134,14**; „კადნიერად ეწყვებოდეს“ **თევდ. 551**; „კადნიერად იქცეოდა სამ თთუე“ **საქ. მოც. 19,8**. იხ. კადნიერება, კადრება, უკადნიერესად-რე.

**კადნიერება, კადნიერობა** ბედვა, გაბედვა: „ნუ კადნიერობნ მიახლებად საუფლოსა ტაბლასა“ **მ. ხწ. 41,27**. „მრავალი **კადნიერებაჲ** მაქუს თქუენდა მიმართ“ **II კორ. 7,4**; „არა ეცეს კადნიერებაჲ“ O, **იგ. სოლ. 13,5**; „გამოგიყვანენ თქუენ კადნიერებით“ G, — „გამოგიყვანენ თქუენ განცხადებულად“ pb., **ლევიტ. 26,13**. იხ. კადნიერი.

**კადრება** შეძლება, გაბედვა: „არცა იკადრა ვინ... კითხვად მისა“ **მთ. 22,46**; „იკადრა ჴელის-განდგმად და დაყენებად“ O, **I ეზრა 6,33**; „ვერ იკადრეს მიხედვად პირსა მისსა“ **ფლკტ. 156,11**; „იკადრა და შევიდა პილატესა“ **მრ. 15,43**.

**კადრება** გაბედვა, ურცხვობა: „რომელთა-იგი ჰურიათა კადრებაჲ გესმოდა და უშჯულოებაჲ იგი მათი“ **კ. იერ.-აღდგომ. 155,8**. იხ. კადნიერი, კადნიერება, მიკადრება, შეკადრება.

**კაეშნ-ი**: „თანა-ლმობაჲ ფრიად აღუსუბუქებს კაეშნსა განსაცდელთასა“ **A—92,261**. იხ. კაეშნეანი.

* წყარო ფანქრითაა მიწერილი (რედ.).

**კაეშნეან-ი** სევდიანი: „სხუაჲ არნ სიზმარი მათი და სხუაჲ არნ კაეშნეანთაჲ მათ და მუცელ-ჴსნილთაჲ“ **გრ. ნოს. კაც. აგებ. 174,4.** იხ. კაეშნი.

**კავ-ი** ღუზა: „ბოლოჲთ კერძო ნავისა მის გარდასთხინეს ოთხნი კავნი“ **საქ. მოც. 27,29**; „კავნი იგი მოჰჴსნნეს“ **საქ. მოც. 27,40**; „აფრაჲ გარდამოაგდიან და კავნი შთაყარნიან და ნავნი დაადგინიან“ **მ. სწ. 118,29.**

**კაზმვა** «მოკაზმვა», მოწყობა, მოკეთება, მზადება: „უბრძანა მამამან ძმათა, რაჲთა მოჰკაზმონ ადგილი იგი... და ვითარცა ჰკაზმვიდეს, პოვეს ოქროჲ იგი“ **მ. ცხ. 170г**; „დღითი-დღედ იქადი და ეკაზმები და ემზადები სინანულსა“ **მ. სწ. 255,6.** იხ. აღკაზმვა, განკაზმვა, მოკაზმვა, შეკაზმვა.

**კათაკუმეველ-ი** უნათლავი: „დამადგინე მე კათაკუმეველთა თანა კართა ეკლესიაჲსათა“ **მრთ.** C, **ოქრ.-უძღებ. 515**; „ესუა... ერთი ასული კათაკუმეველი, გარნა ქრისტეანე“ **მ. ცხ. 317г.** იხ. კათაკუმეველობა.

**კათაკუმეველობა** მოუნათლაობა: „მოკუდა ქალი იგი კათაკუმეველობასა მას შინა“ **მ. ცხ. 317г.** იხ. კათაკუმეველი.

**კათალიკოზ-ი** პატრიარქი: „ესე იყო დღეთა ანასტასი კათალიკოზისა სომეხთაჲსა“ **დ. დ. 125,14.** იხ. საკათალიკოზო.

**კათალიკოზობა** პატრიარქობა; «ზედამდგომელობა ყოველთა»: „ზედამდგომელობაჲ ყოველთაჲ, რომელი იწოდების... კათალიკოზობაჲ“ **მრთ.** C, **საეკლ. უწყ. 12 21.** იხ. კათალიკოზი.

**კათოლიკე** საყოველთაო; დედა (ეკლესია): „ჯდა რაჲ იგი წმიდასა კათოლიკე ეკლესიასა“ **სჰკ. 81,3.**

**კათხა** ხის სასმისი: „(მოეგო) ერთი ხოლო პალეკარტი და ფიჩჳ და კათხაჲ ერთი ძელისაჲ და სახარებაჲ“ **ლიმ. 26, 12**; „განჰმზადებენ საგრილობელთა და კათხაებსა და ბარძიმებსა“ **H—2251 286г**; „მიეცის მას კათხაჲ დიდი, ალვსებული ღჳნითა“ **H—2251,288г.**

**კაკა** იხ. ერთკაკა, ცალკაკა

**კაკაბ-ი**: „ჴმა-ყო კაკაბმან“ I, **იერ. 17,11.**

**კაკაჩება** ხმიანობა: „გინა შემოსილითა ფრთითა კაკაჩებაჲ მფრინველთაჲ“ O, **სიბრძ. ხოლ. 17,17**; „არა კეთილ არს კაკაჩებაჲ ჴმითა“ **Ath.—12, 289г.**

**კალათ-ი** «კოლოფი», «კარტალი», «ლანკლა», კალათა: „შთა[ს]დვა იგი (ნაყოფი) კალათსა (კოლოფსა M)“ pb.,—„შთასდვა კარტალსა“ G, **II შჯ. 26,2**; „შთა[ს]დვა კალათსა“ G, — „დაავო ლანკლასა ზედა“ M, **მსჯ. 6,19.**

**კალამ-ი** «ლერწამი», საწერელი: „არა მნებავს მელანითა და კალმითა (ლერწმითა) მიწერად შენდა“ **III იოვ. 1,13**; „დაწერილ არს იგი კალმითა რკინისაჲთა“ **მ. სწ. 130,35**

**კალაფატ-ი** მგმანავი: „ხურონი და კალაფატნი... და მენავენი—ესე იკონომოსისა გასაგებელნი იყვნეს“ **ი.-ე. 43,32.**

[**კალთა**] იხ. კალთაკი.

**კალთაკ-ი** ცოტა კალთა: „მოკუეთნა კალთაკნი კუართისა მათისანი“ O, **II მფ. 10.4.**

**კალო**: „განწმიდოს კალოჲ თჳსი“ **მთ. 3,12**; „შეიყუარენ მოსაცემელნი ყოველსა ზედა კალოსა იფქლისასა“ O, **ოვსე 9,1**; „სახლნი მეფისა ბაბილონისანი, ვითარცა კალონი მსთულებელისანი დაილეწნენ“ O, **იერემ. 51,33.** იხ. მეკალოე.

**კამა** anethum, feniculum, marathrum: „გუელთა განიკურნიან სიბრყვლე თუალთა თჳსთაჲ, რაჟამს ძოვიან კამაჲ“ **ბ. კეს.-ექუს. დღ. 126,28.**

**კამარა** თაღი: „რომელმან აღჰმართნა ცანი ვითარცა კამარანი“ I, **ეს. 40,22**; „რომელმან ზეცისა კამარათაგან ექსორია გყვნა და გარდამოგთხინა თქუენ“ **ეპ. კჳპრ.-დაფლ. 99г**; „ცეცხლი... იქმნა ვითარცა კამარაჲ“ **თევდრ. 9,19**; იხ. კამარედი.

**კამარედ-ი** კამარიანი: „აღზჳრთნებოდა იგი კამარედად“ **ლიმ. 19,18.** იხ. კამარა.

**კამარის-მსგავს-ი** კამარისნაირი: „აქუს მას სრბაჲ კამარის-მსგავსსა მას კარავსა ცისასა“ O, **I ეზრა 4,34.** იხ. მსგავსი.

**კამბეშ-ი, კამბეჩ-ი** კამეჩი, «გამეში» **II შჯ. 14,5***: „შჭამნეთ... ქურციკი და კამბეში“ G,—„სჭამო... ქურციკი, კამბეჩი“ pb., **II შჯ. 14,5**; „სძოვდა კამბეშთა თანა“ **მ. ცხ. 438.**

**კამკამება** ელვარება; ლივლივი: „ბრძანებაჲ მისი უგანმკუეთელეს არს უფროჲს მახჳლისა ორპირისა და უმაღლეს არს კამკამებასა ელვისასა“ **ბალ. 71,22.**

**კამკამებულ-ი** ანკარა, მოლივლივე: „ვითარცა მცირისა წყაროჲსაგან მდინარე დიდი და კამკამებული“ M, **ესთ. 11,10.**

**კანანარხ-ი, კანანახ-ი** დიაკონი: „შევიდა კანანარხი კუმევად საკუმეველისა“ **მ. ცხ. 177г**; „ილარიონ კანანახი, აღდგომისა დიაკონი... მოსრულ იყო აქა“ **ი.-ე. 41,5.**

**კანაფ-ი** cannabis: „უბრძანა ძაძაჲ კანაფისაჲ მოღებად და შთასუა იგი მას შინა“ **H—341,775.**

**კანდელ-ი, კანთელ-ი** (კანთლისა) სანთელი: „იყო კანდელი მნთებარე ბრწყინვალედ“ **მ. ცხ. 318г**; „რაჲთამცა აღანთო სანთელი კანთლისაგან“ **ლიმ. 101,35**; „რომელთა აქუნდა კანდელები“ **Ath.—11,75v.**

**კანკელ-ი** «ბადე», ფარდა: „და იყო... კანკელი (ბადე pb.) და მროწეულები სუეტის-თავსა ზედა გარემოჲს“ I, **იერემ. 52,22**; „და იყო ყოველი იგი მროწეულები ას კანკელსა (ბადესად pb.) მას ზედა გარემოჲს“ I, **იერემ. 52,23**; „დადგეს უკუანა კერძო კანკელსა და ხედვიდეს დასა მას დასულებულსა“ **მ. ცხ. 211v**; „მისცეს... სხუაჲ ხატი—კანკელი ათორმეტთა მოციქულთაჲ“ **ი.-ე. 23,2**; „მისცეს... კანკელი საუფლოთა დღესასწაულთაჲ“ **ი.-ე. 23,13**; „შეიყვნეს კანკელნი და შეუპყრეს ჭელი ყრმასა მას“ **Q—240, 197.** იხ. კანკლედი.

**კანკლედ-ი** ცხაური, ფანჯარა, «ბადეედი»; „ქმნული კანკლედად ქუეშე საცეცხურისა მის ქუემორე ვიდრე საშოვალადმდე მისა“ **გამოსლ. 38,4**; „სარკუმლით გადმოიჭვრა... კანკლედით გამო“ G, **მსჯ. 5,28**; „სარკუმლები კანკლედი“ I,—„სარკუმელნი ბადეედნი“ pb., **ეზეკ. 41,16.** იხ. კანკელი.

**კანონ-ი** წესი: „კანონსა ეკლესიისასა უფროჲს გონებითა პატივ-სცემდა“ **მრთ. A. ანტ. დ. 27v**; „აღასრულებდეს

*წყარო ფანქრითაა მიწერილი (რედ.).

სამარადისოსა კანონსა“ **შუშ. I, 24**; „განუსაზღვრა მათ კანონი“ **ნრს. 69,17**; „იწყო ლოცვად კანონსა თჳსსა“ **მ. ცხ. 296v**; „თჳსსა კანონსა, დიდსა და მძიმესა, ძლიერად აღასრულებდა“ **ი.-ე. 30,31**. იხ. გა(ნ)კანონება.

**კანჯარ-ი** გარეული ვირი, onager, asinus agrestis vel silvestris: „განძღენ კანჯარნი წყურილსა მათსა“ **ფს. 103,11**; „ნადირი ლომთაჲ არს კანჯარი უდაბნოს“ O, **ზირ. 13,23**; „კანჯარნი დადგეს ველთა ზედა და წოვდეს ქარსა ვითარცა ვეშაპნი“ I, **იერემ. 14,6**; „იყოს დაბნები... განსაცხრომელ კანჯართა და საძოვარ მწყემსთა“ I, **ეს. 32,14**; „მოვიდის კოლტი კანჯრისაჲ... და მოძოვიან მტილი“ Sin.—**11,451v**.

**კაპან-ი** (კაპნისა) ვიწრო ადგილი ან გზა: „ვალნ იგი უვალთა ადგილთა და უკაცურთა და ძნელთა, ღადოთა და კაპან-კაპანთა“ **მ. ცხ. 175v**; „მირბიოდა კაპნად და უჩინო იქმნა“ Ath.—**11,243r**.

**კაპარ-ი** ტყვია: „განქარდეს კაპარი“ O, **ეკლ. 12,5**.

**კაპარჭ-ი, კაბარჭ-ი** საისრე: „განმზადნეს ისარნი კაპარჭთა მათთა“ **ფს. 10,2**; „კაპარჭნი მათნი, ვითარცა სამარჳ აღებული“ I, **იერემ. 5,16**; „კაბარჭსა მისსა დამფარა მე“ I, **ეს. 49,2**; „კაპარჭნი ისართა მისთანი წარმოაცალიერნა“ **მ. სწ. 84,21**; „დაასრინა კაპარჭნი თჳსნი ეშმაკმან“ Ath—**11,175v**. იხ. მშჳლდ-კაპარჭი/კაბარჭი, კაპარჭოსანი, [მეკაბარჭე], მემშჳლდკაბარჭე.

**კაპარჭოსან-ი** კაპარჭის მტვირთველი. იხ. კაპარჭი.

**კაპილონი:** „იხილა ვინმე ჭაბუკი მონაზონი, შემავალი კაპილონსა“ **მ. ცხ. 45v**.

**[კაპოეტ-ი]** ფრინველი წელიწად-გამოვლილი (საბა). იხ. კაპოეტება.

**კაპოეტება** ფრთების გაცვენა: „რაჟამს იკაპოეტის ყარყატი სიბერითა ...დაატფიან იგი ფრთითა თჳსითა“ **ბ. კეს.-ექუს. დღ. 115,9**. იხ. კაპოეტი.

**კარ-ი** «ბჭე»; სამეფო კარი; «კარსე»: „დაჰჴაშ კარი შენი“ **მთ. 6,6**; „დადგეს კარსა ზედა ქალაქისასა“ G,—„დადგეს შესავალთა მათ ბჭეთა ქალაქისათა“ M, **ისუ ნ. 20,4**; „განვლენ კარითი-კარად“ **იპ. რომ.-კურთხ. მოს. 156,3**; „მოიწინეს კარად“ **სნდ. 4,18**; „წარვიდეს კარით ოვსეთისაჲთ“ **მსკ. 28,4**; „აჰა წინა კართა ზედა ბჭისათა... ვიხილე“ pb.,—„აჰა ესერა წინაშე კარსესა მას ეზოჲსასა... ვიხილე“ O, **ეზეკ. 11,1**. იხ. მეკარე, მეკრე, საკარები, უბნის-კარი, ცის-კარი.

**კარაბიდა:** „კეც-ლბილ, ვითარცა სახედ კირჩხიბნი და კარაბიდაჲ“ **ბ. კეს.-ექუს. დღ. 97,21**.

**კარავ-ი** ტალავარი: „ვინ დაეშენოს კარავსა შენსა“ **ფს. 14,1**; „კარავნი, რომელნი არა შეიძრნენ“ I, **ეს. 33,20**; „აღჰმართონ კარვები მათი თქუენ შორის“ O, **ეზეკ. 25,4**; „ქმნა კარავი ერდოთა ზედა სახლისა თჳსისათა“ O, **ივდ. 8,5**; „ვითარცა კარავი ვენაჴსა შინა“ I, **ეს. 1. 8**; „იქმნა მუნ თავისა თჳსისა კარავი“ O, **იონა 4,5**. იხ. დაკარვება, კარვედი, კარვობა, მოკარვე, მოკარვობა.

**კარან-ი** მთავარი; მსაჯული: „კარანები იგი სოფლებისაჲ სხდა წინაშე პირსა მისსა“ O, **ესთ. 1,3**; „ვითარ შემძლებელ ვარ მე, კარანი, განკითხვად მეუფისა“ **ანან. ებრ. 193,29**; „დაჯდა კარანი იგი საყდართა ზედა საშჯელისათა“ **ვარ. 806**; „მის მიერ მეფენი მეფობენ და კარანნი მის მიერ იპყრობენ ქუეყანასა“ Q—**240,128**. იხ. კარნობა, საკარ(ა)ნო.

**კარაპ-ი:** „გარდამოვიდა მეფჱ... ნავისაგან კარაპად“ Sin.-**11,395r**; „იხილეს მენავეთა მათ დიდი იგი ჭირი, კარაპსა გარდაიცვალეს“ Ier.—**140,176r**.

**კარ[ა]ს-ი** (კარსისა) «კარდალა», ვედრო: „უკუეთუ ყოველნი წარმართნი ვითარცა ნაწუეთნი კარსისანი (კარდალისაგან pb.)“ O, **ეს. 40,15**.

**კარაულ-ი, კაჰრაულ-ი** «ვირი», სახედარი: „ზე ზის ნაშობსა კარაულისასა“ DE,—„ზე ზის... კიცუსა ვირსა“ C, **მთ. 21,5**; „დრტჳნვიდა და ჴმობდა კაჰრაულით შთამო“ G, **მსჯ. 1,14**; „აღსუა იგი თჳსსა კარაულსა“ **ლ. 10,34**; „გამოაბას ვენაჴსა კარაული თჳსი“ **იპ. რომ.-კურთხ. ისაკ. და იაკ. 68,13**; „უკუეთუ იხილო კარაული მტერისა შენისაჲ, დავრდომილი ტჳრთსა ქუეშე“ O, **გამოსლ. 23,5**; „კარაული, უკუეთუ ებას ქუე მეტრუკი მისი, აქა და იქი მიმოვარდების, იმღერის და განსცხრების“ **მ. ცხ. 200v**; „დაასხნა კაჰრაულსა თჳსსა“ G, **რიცხ. 22,21**; „თანაჰყვანდა მას კაჰრაული, რომელსა ეკიდა ყოველი კეთილი“ **სს. 325r**. იხ. მეკაჰრაულე.

**კარაქ-ი** რძე: „დაუტევის სხუანი ძუძუნი, სავსენი კარაქითა“ **ბ. კეს.-ექუს. დღ. 129,13**.

**კარგ-ი:** „ხატნი სხენან ვეცხლისანი ოქროჲთა შელებულნი კარგად“ A—**484,315v**.

**[კარგვა]** იხ. განკარგვა.

**კარდალა** «კარ[ა]სი»: „უკუეთუ ყოველნი წარმართნი... ნაწუეთნი კარსისანი (კარდალისაგან pb.)“ O, **ეს. 40,15**.

**კარდაჴშულ-ი** კარდახურული: „ყურნი აღივსნიან ორთქლითა მით მსგავსად კარდაჴშულისა სახლისა“ **გრ. ნოს.-კაც. აგებ. 169,28**. იხ. დაჴშული.

**კარესიმ-ი** გრძნების მოქმედი: „მეცლით-მეზღაპრენი... და კარესიმი... დაწუა“ M, **II ნშტ. 35,19**.

**კარვედ-ი** კარვიანი, დახურული: „მოიხუნეს... ექუსი ურემი კარვედი“ G, **რიცხ. 7,3**. იხ. კარავი.

**კარვის-დგმა** «კარვობა»: „დღესასწაულობად დღესასწაული კარვის-დგმისა“ pb.,—„დღჱსასწაულობად დღესასწაულსა მას კარვობისასა“ O, **ზაქ. 14,16**. იხ. დგმა.

**კარვის-ძელ-ი** კარვის სვეტი: „კარვის-ძელი შენი მიდრკა“ I, **ეს. 33,23**. იხ. ძელი.

**კარვობა** «კარვის-დგმა», კარვის აღმართვა: „დღჱსასწაულობად დღესასწაულსა მას კარვობისასა“ O,—„დღესასწაულობად დღესასწაული კარვის-დგმისა“ pb., **ზაქ. 14,16**. იხ. კარავი.

**კართ-ი** ფეხის ძარღვი: „უბრძანა განჴურეტაჲ კართა მისთა“ **ფილიმ. 295r**; „კართნი დაჰკუეთნეს კუროსა“ Ath.—**11,237r**.

**კართ(ა)-მცველ-ი** კარის მცველი, მეკარე: „და წარიყვანა... სამნი იგი კართ-მცველნი“ I, **იერემ. 54,24**. იხ. მცველი.

**კართ-საჴსველ-ი** კარის დასახშავი, კლიტე: „აღჰმართ-

ნეს ბჭენი მისნი და კართ-საჴსველნი და მოქლონნი მისნი“ I, ნეემია 3,6. იხ. საჴსველი.

**კართის-დაკუეთა** «ძარღუშეჭრილ-ყოფა»: „კართნი დაჰკუეთნენ დიაკეულსა მას ჴევსა მას შიდა“ M,— „ძარღუშეჭრილ ყონ დიაკეული ღელესა შინა“ G, II მჯ. 21,4. იხ. დაკუეთა.

**კარიდას-ი** squilla: „უფროჲს არიედ იგინი კარიდასისა და მენიდოსისა“ ბ. კეს.-ექუს. დღ. 105,19.

**კარკინონ, კარკინო** კიბო, cancer: „დედაკაცსა ვისმე შჭირდა სენი ძუძუსა, რომელსა კარკინონ ეწოდების და კირჩხიბცა“ მ. ცხ. 425r; „იყო შეჭმულ ვნებისა მისგან, რომელსა ჰრქჳან კარკინოჲ“ Ath.—12,122v.

**კარნაჭაშ-ი, კარნაშაჭრ-ი**: „იყო ანტონინოს კარნაჭაში“ H—341,471; „უბრძანა... ანტონინოს კარნაშაჭრსა“ H—341,472.

**კარნობა** მთავრად მყოფობა: „კარნობასა ლუსიაჲსსა ეგეას ქალაქსა“ H—341, 427. იხ. კარანი.

**კარსე** «კარი»: „გამოვიდა კარსესა და გამოვლნა განწესებულნი იგი, და დაჰჴშნა კარნი ქორისანი მის ზედა და დამშჭუალნა“ M,—„გამოვიდა აოდ წინა კარსედ და განვლნა დაწესებულნი და დაჰჴშა კარები ქორისაჲ მის ზედა და დაუგდნა“ G, მსჯ. 3,23; „აჰა ესერა წინაშე კარსესა მას ეზოჲსასა ვითარ ოცდახუთ ოდენ კაც“ O, ეზეკ. 11,1; „დადგმითა მათითა წინაშე კარსეთა ჩემთა კართა მათთაჲთა“ O,— „დადგომასა შინა მათსა წინაშე კართა ჩემთა წინა კართა თანა მათთა“ pb., ეზეკ. 43,8. იხ. წინა-კარსე.

**კარტალ-ი** «კოლოფი», «კალათი»: „შთასდვა (ნაყოფი) კარტალსა“ G,—„შთასხ იგი კოლოფსა“M, — „შთადვას იგი კოლოფსა“ pb., II შჯ. 26,2.

**კარქიდონ-ი** ცეცხლისფერი ქვა, carbunculo: „განვიმზადო შენ ანთრაკი და კარქიდონი ქვად შენდა“ I, ეს. 54,11.

**კარშიკ-ი** რგოლი: „შეაბრძჳნო ეზოები იგი ურთიერთას კარშიკებითა მით“ O, გამოსლ. 26,6;„რასა ზედა კარშიკნი მისნი დამსჭუალულ არიან“ M, იობ 38,6; „ჰქმნე კარშიკები ერგასისი ოქროჲსაჲ“ O, გამოსლ. 26,5; „კარშიკები იგი სახლისა მის შინაგანისაჲ“ O, III მფ. 7,50.

**კასია** დარიჩინი, casia: „მური, შტახსი, კასიაჲ სამკაულისაგან შენისა“ ეზეკ. 27,17.

**კასპორიოს** kastorios: „ნადირი კასპორიოს —თაგჳ ჴმელისაჲ“ ფიზ. XXVI, 1.

**კასრ-ი** ციხე, კოშკი: „მიეწია წმიდასა მას მახლობელად კასრისა“ Sin.—11,45v.

**კასტელ-ი**: „გაწმიდნა კასტელი ეშმაკთაგან“(?) 322r.

**კატაბან-ი** მცველი: „კატაბანი მერემაკჱ არს“ ფიზ. XII, 5.

**კატარრაკტ-ი** ბულბული, luscinia: „არა შჭამნეთ... კატარრაკტი და ოფოფი“ G, II შჯ. 14,1.

**კატარტ-ი** ფრთა (ნავისა): „უკუეთუ განტყდეს რაჲმე ჭურჭელთაგან ნავისათა: კატარტი გინა ძელი იგი აფრისაჲ“ მ. ცხ. 153v.

**კაფა** ჭრა: „კაფდეს ძელსა“ O, IV მფ. 6,4. „იქმნა სიკუდილი... სალმობათაგან კაფულისა მამისა ჩემისაჲ“ მ. ცხ. 420r. იხ. განკაფა, დაკაფა, მკაფელი, მოკაფა.

**კაც-ი** «ქმარი», «მამაკაცი», «სული», «კაცად-კაცადი»; არავინ; კაცისოდენი, კაცის სიმაღლე: „ქალწულისა, განთხოვილისა კაცსა“ C,—„ქალწულისა, თხოვილისა ქმარსა“DE, ლ. 1,27; „კაცი მბრძოლი იყო“M,—„მამაკაცი მეჰომე იყო“ G, ისუ ნ. 17,1; „უკუეთუ კაცმან ერთმან... ცოდოს ცოდვაჲ“ O,—„სულმან უკუეთუ ცოდოს უნებლიეთ“ G, ლევ. 4,2; „დაიდვა გულსა კაცმან მოყუასსა თჳსსა და ძმასა თჳსსა შეწევნად“ I,—„შჯიდეს კაცად-კაცადი მოყუასსა თჳსსა შეწევნად ძმასა თჳსსა“ O, ეს. 41,6; „კაცო, არა ვარ მათთანაჲ“ ლ. 22,58; „კაცმან არა აგრძნა“ O,—„კაცმან არა ცნა“ pb., იერემ. 41,4; „კაცმანცა ნუ უწყის, სადა იყვნეთ თქუენ“ O, იერემ. 36,19; „რომელიმე (წყაროჲ) კაც ერთ გინა ერთ ჰოროლ აღმოეცემის“ ბალ. 46,40. „იყო განშორებულ ქუეყანისაგან ვითარ კაც ერთ“ ლიმ. 101,27; „აღიფხურა მთაჲ იგი და აღვიდა ხუთ კაც სიმაღლედ“ Sin.—36,250v.

**კაც-ნ-ი სახლისა-ნ-ი** «მამანი სახლისანი», შინაურნი: „მტერ იყვნენ კაცისა კაცნი სახლისა მისისანი“ O,—„მტერებ მამაკაცისა მამანი სახლისა მისსა შორისანი“ pb., მიქ. 7,6.

**კაც-ნ-ი ქალაქისა-ნ-ი** ბრბო, ხალხი: „ჰრქუა კაცთა მათცა ქალაქისათა“ ფლპ. მოც. 61,6. იხ. განკაცება, დედაკაცი, დედაკაცება, დედაკაცობა, ერის(ა)-კაცი, ერისკაცება, ერის-კაცობა, ერის-კაცობრივი, კაცად-კაცადი, კაცება/კაცობა, კაცობრივ, კაცობრივ-ი, მამაკაცობა, სადედაკაცო, საერისკაცო, საკაცე, სეფეკაცი, უკაცრული, უკაცური.

**კაცად-კაცად-ი** «თითოეული»; კაცი, ყოველი კაცი, ყოველი ერთი, ცალკეული: „მისცა... კაცად-კაცადსა (თითოეულსა C) მსგავსად ძალისა თჳსისა“ მთ. 25,15; „თქუა კაცად-კაცადმან მოყუასსა თჳსსა“ O, იონა 1,7; „აღიღო კაცად-კაცადმან ჭურჭელი საბრძოლო თჳსი“ O, ივდ. 7,5; „ჰრქუა კაცად-კაცადმან მოყუასსა თჳსსა“ O, ივდ. 7,4; „კაცად-კაცადისა თანა დაკჳრვება იქმნებოდა“ რიფს. 167,84; „დაასობდეს ოთხ-ოთხსა მანასა კაცად-კაცადისა მათგანისათჳს“ რიფს. 177,5. იხ. კაცი.

**კაცება, კაცობა**: „არა განეშორა დედებაჲ ღმრთეებისა მისისაჲ კაცებასა მისსა“ საკ. წიგ. II, 16,3 ;„ჴორცნი იგი კაცობისა მისისანი ერთითა პირითა განცხადნეს“ იქვე, 15,35. იხ. კაცი; შდრ. მამაკაცობა.

**კაცთ-მოთნე** პირმოთნე: „ნუ თუალთა წინაშე თუალღებით მონებად, ვითარცა კაცთ-მოთნენი“ ეფეს. 6,6; „ღმერთმან განაბნინეს ძუალნი კაცთ-მოთნეთანი“ ფს. 52,6; „აჰა კაცთ-მოთნენი და მაჩუენებელნი“ მ. ცხ. 22r. იხ. მოთნე.

**კაცთ-მოთნება** პირმოთნეობა: „რაჲთა არა კაცთ-მოთნეობისათჳს წარწყმიდო სასყიდელი შრომათა შენთაჲ“ მ. ცხ. 218; „კაცთ-მოთნეობაჲ მოუღებს ყოველსა ძალსა მონაზონსა“ მ. ცხ. 218r; „გონებაჲ აუმაღლდეს მას

შინა და კაცთ-მოთნებასა აწუევდეს“ **ბალ. 88,5.** იხ. მოთნება.

**კაცთ-მოყუარე** კაცთმოყვარე: „კაცთ-მოყუარე არს სული სიბრძნისაჲ“ **O, სიბრძ. სოლ. 1,6;** „კაცთ-მოყუარე აპოლონ არს“ **ფლკტ. 133,9.** იხ. მოყუარე, უკაცთ-მოყუარე.

**კაცთ-მოყუარება** კაცთმოყვარება: „კაცთ-მოყუარებაჲ აჩუენა ივლიოს პავლჱსთჳს“ **საქ. მოც. 27,3;** „იხილე კაცთ-მოყუარებაჲ იგი ქრისტჱსი“ **მრთ. D. ს. გაბ.-მოც. საკ. 91,9;** „ისწაოს კაცთ-მოყუარებაჲ და მორჩილებაჲ“ **ოქრ. (?) 101r.** იხ. მოყუარება.

**კაცის-თავოვან-ი:** „მოადგეს თავსა მისსა (ზღუდისასა) საბრძოლი კაცის-თავოვანი“ **S—1141,512.** იხ. თავოვანი.

**კაც(ის)-კლვა** მოკვლა: „არა კაც-ჰკლა“ **O, გამოსლ. 20,13;** „ფლობაჲ აქუნდეს კაცის-კლვისაჲ“ **O, ზირ. 9,18;** „იპარვიდეთ და კაცს-ჰკლვიდეთ და იმრუშებდეთ და ჰფუცვიდეთ ცილსა“ **I, იერემ. 7,9.** „იგინი, რომელნი **კაცის-კლვასა** თანამდებ არიან, იუნჯებენ თავისა თჳსისათჳს ძჳრსა“ **O, იგ. სოლ. 1,18;** „შეეპყრა ვიეთმე კაცის-კლვისათჳს“ **მ. ცხ. 426r.** იხ. კლვა.

**კაცის-მკლველ-ი:** „მოსრნა კაცის-მკლველნი“ **მთ. 22,7;** „იგი კაცის-მკლველი იყო დასაბამითგან“ **ი. 8,44;** „კაცის-მკლველ, მოწამლე, რომელი არა ღირს ხარ ცხორებად“ **ფოკა 340v.** იხ. მკლველი.

**კაცის-მოყუარე** კაცთმოყვარე: „გურიტი ყოვლითურთ წმიდაჲ ეკლესიაჲ თქუა, და მერცხალი — კაცის-მოყუარჱ იოვანე ნათლის-მცემელი“ **ოქრ.-გურიტ. 226,22.** იხ. მოყუარე.

**კაცის-მოძულე** კაცთმოძულე: „გამოირჩია... არა თუ კაცის-მოძულჱ“ **კ. იერ.-ნათლისღ. 86,5.** იხ. მოძულე.

**კაცის-მსყიდელ-ი:** „მართალსა სჯულ არა უც, არამედ... კაცის-მსყიდელთა, მტყუვართა“... **I ტიმ 1,10.** იხ. მსყიდელი.

**კაცის-მჭამელ-ი:** „ხუდა მათეს ნაწილად მისლვად სოფელსა კაცის-მჭამელთასა“ **მიმოდასლ. 21,4.** იხ. მჭამელი.

**კაცის-ფერ-ი:** „მაშინ ეშმაკი იგი კაცის-ფერ იქმნა“ **H—841,881.** იხ. ფერი.

**კაცობა** იხ. კაცება.

**კაცობრივ** კაცისებრ: „კაცობრივ ვიტყჳ“ **გალატ. 3, 14.** იხ. კაცი.

**კაცობრივ-ი** კაცური: „მამაკაცმან ანუ დედაკაცმან, რომელმანცა ქმნეს ყოველთაგან ცოდვათა კაცობრივთა“ **G, რიცხ. 5,6;** „განაშორა იგი კაცობრივისა შეწევნისაგან“ **მრთ. D, ს. გაბ.-მოც. საკ. 94,34;** „არცა კაცობრივთა ჴელთა მიერ იმსახურების, ვითარცა მოქენე ვისამე იყო“ **საქ. მოც. 17,25.** იხ. კაცი.

**კაწახ-ი** ისრიმი: „ვითარცა კაწახი კბლითა მავნებელ და კუამლი—თუალთა“ **O, იგ. სოლ. 10,26;** „კაწახი ყუავინ ყუავილსა შინა“ **I, ეს. 18,5;** „არღარა თქუან მერმჱ: მამათა ჭამეს კაწახი და შვილთა კბილნი მოჰლბჱს“ **O, იერემ. 31,29;** „კაცი, რომელი ივლტოდის კაცთაგან, მსგავს არს იგი ყურძენსა მწიფესა, ხოლო რომელი კაცთა თანა აღრეულ იყოს, მსგავს არს იგი კაწახსა უნდილსა“ **მ. ცხ. 73v.** იხ. გამოკაწახება.

**კაჰ-ი** ჯამ-ჭურჭელი, იარაღი: „წარმოიღო... ყოველი იგი კაჰი (ხელნაწერშია „კალი“ ი. აბ.) ჭურჭლისაჲ მის“ **O,II მფ. 8,8.**

**კაჰრაულ-ი** იხ. კარაული.

**კბენა:** „გუელი ჰკბენდა“ **G, II შჯ. 8,15;** „რომელი დაარღუევდეს ზღუდესა, უკბინოს მას გუელმან“ **O, ეკლეს. 10,8;** „მუნ უბრძანო ვეშაპსა და უკბენდეს მათ“ **O, ამოს 9,3;** „უკუეთუ ურთიერთას იკბინებოდით“ **გალ. 5,15;** „ენაჲ შენი უბოროტეს ღრიაკალისა კბენს“ **მ. სწ. 148,14.** „მათ მკალთაჲ და მწერთაჲ მოჰსრვიდა **კბენაჲ**“ **სიბრძ. სოლ. 16,9.**

**კბენილ-ი** ნაკბენი, ნაცემი: „ყოველი კბენილი, მიმხედველი მისი, ცხოვნდეს“ **რიცხ. 21,8.** იხ. მკბენარი, მკბენელი.

**კბილ-ი:** „კბილი კბილისა წილ“ **მთ. 5,38;** „კბილნი ცოდვილთანი შენ შეჰმუსრენ“ **ფს. 3,8;** „რომელმან ჭამოს კაწახი, მოიხუნენ კბილნი მისნი“ **O, იერემ. 31,30;** „სპეტაკ (არიან) კბილნი მისნი უფროჲს სძისა“ **იპ. რომ.-კურთხ. ისაკ. და იაკ. 70,2.**

**კბილღრჭენა:** „კბილღრჭენით ჰზრახვიდა მას და ეტყოდა“ **სს*. 236;** „იგინი კბილღრჭენით იბრძღუენდიან მის ზედა“ **H—241,637.** იხ. ღრჭენა.

**კბოდე, კმოდე** «კლდით კერძო»: „მიიმართა... კბოდესა მას ზღუად (კლდით კერძო ზღუასა C)“ **მრ. 5, 13;** „მიიმართა ყოველმან კოლტმან კბოდესა მას ზღუად“ **ლ. 8,33;** „გარდააჰრნეს იგინი მწუერვალსა მას კბოდისასა და ყოველნი განსქდეს“ **M, II ნშტ. 25,12;** „შეკრბეს ძუალნი იგი წმიდათანი მათ კბოდესა ერთსა ქუეშჱ მის წყლისასა“ **სბსტ. 142,21.** „კმოდეთა და ჴევთა... განითხინა და ისხნეს დამუსრვილნი“ **Sin.—11,356v.** იხ. კბოდოვანი.

**კბოდის-პირ-ი** ფლატე: „კბოდის-პირსა... დაიდგნიან და იქმნიან ბუდჱ თჳსი“ **მრთ. S, ოქრ.-გურიტ. 180,1.** იხ. პირი.

**კბოდოვან-ი** მეჩეჩი: „ნუუკუე კბოდოვანსა განცჳვენ“ **საქ. მოც. 27,17.** იხ. კბოდე.

**კდემა** «რცხუენა», მორცხვობა, რიდება: „ნუ ჰკდემთ მას“ **MO,**—„ნუ ჰრცხუენთ მას“ **G, რუთ 2,15;** „ნუცა ჰკდემებინ ჩემ ძლით“ **ფს. 68,7;** „არა იკდიმო დაცემასა მას შინა შენსა“ **ზირ. 4,26;** „არა ეკდიმებოდა თავისა თჳსისა მოდრეკაჲ“ **მრთ. A, ანტ. დ. 27v;** „ჰრცხუენოდენ და კდემებოდენ, რომელნი ეძიებენ სულსა ჩემსა“ **ფს. 34,4.**

**კდემა** მორცხვობა, რიდი; ძრახვა, «ყუედრება»: „შენ უწყი... კდემაჲ ჩემი“ **ფს. 68,20;** „კდემა დიდ არნ ორენისა“ **O, ზირ. 5,17;** „სახელბოროტმან სირცხჳლი და კდე-

---

* წყარო ფანქრითაა მიწერილი (რედ.).

მაჲ დაიმკჳდროს" O, — „სახელი-ბოროტი სირცხჳლი და ყუედრება დაგიმკჳდროს" pb., **ზირ. 6,1.**

**კდემულ-ი** შერცხვენილი, მორიდებული: „ჰრცხუენა და კდემულ იქმნნეს" I, **იერემ. 14,3**; „ჰრცხუენოდის და კდემულ იყვნენ ყოველნი მტერნი შენნი" I, **ეს. 41,11**; „უსწავლელებისა შენისათჳს არა კდემულ იყო" O, **ზირ. 4,30**. იხ. კდემულება, საკდემელი, შეკდემა.

**კდემულება** სირცხვილი, რიდი: „კდემულებაჲ ჩემი გულისჴმა-ყვეს" O, **იერემ. 8,12**; „მარადღე კდემულებაჲ ჩემი ჩემ წინაშე არს მარადის" **ფს. 43,16**. იხ. კდემა.

**კედ-ი** კუთხის: „მოუმზადე საჭმარი... ძელი და ქვა კედი და სოომი" M, **I ნშტ. 29,2.**

**კედარ-ი**: „დავემკჳდრე მე მყოფთა (საყოფელთა Ղ) თანა კედარისათა" **ფს. 119,5.**

**კედელ-ი** «ზღუდე»: „მიიქცია ეზეკია პირი თჳსი კედლად" O, **IV მფ. 20,2**; „განზომა კედელი იგი ტაძრისაჲ" **ეზეკ. 40,5**; „განალე შენდად კედელი და განხჳდე მისგან" O, **ეზეკ. 12,5**; „დავარღჳო კედელი მისი" O, **ეს. 5,5**; „დამსჭუალო მანებითა კედელსა" M,—„შეამშჭუალო მანითა ზღუდესა" G, **მსჯ. 16,13**. იხ. სამკედელი, შუვაკედელი.

**კედრონ-ი** «ნაძოვანი»; ნაძვებიანი ადგილი: „განვიდა მოწაფითურთ თჳსით წიაღ ჭევსა მას კედრონისასა" C,—„გამოვიდა მოწაფეთა მისთა თანა წიაღ ჭევსა მას ნაძოვანსა" DE, **ი. 18,1.**

**კევ-ი** იხ. მკურის-კევი.

**კევრ-ი**: „დაითრგუნოს მოაბელი იგი, ვითარცა-იგი დაითრგუნის კალოჲ კევრითა" I, **ეს. 25,10.**

**კეთება** «კეთილ(ის)-ყოფა»: „კეთილი მიყო მე უფალმან" M,—„მკეთა უფალმან მე" G, **მსჯ. 17,13**. იხ. განკეთება.

**კეთილ-ი** «ქველი», «შუენიერი», «უმჯობესი», «სულნელი», კარგი; საპატიო; მხნე; საამო; «ნანარი»: „კეთილი გიყოს შენ" M,—„ქველი გიყოს შენ" G, **II შჯ. 30,5**; „სუსანა იყო... კეთილ ხილვითა" I,—„სუსანა იყო... ხილვითა შუენიერ" O, **დან. 13,31**; „კეთილმცა ყოფილ იყო მისა" C,—„უმჯობეს იყო მისა" DE, **მთ. 26,24**; „სასაჲ შენი ვითარცა ღჳნოჲ კეთილი (სულნელი O)" pb., **ქება 7,9**; „პოვეს ბოროტნიცა და კეთილნიცა" **მთ. 22,10**; „იყო კეთილ ხილვითა და შუენიერ პირითა" O, **დაბ. 29,17**; „კეთილ არს ისრაელისა ღმერთი" **ფს. 72, 1**;„ქვითა კეთილითა და პატიოსნითა შენებულ არს" **ლ. 21,5**; „ღჳნოჲ კეთილი არა განირყუნის ცვალებითი-ცვალებად" **მრთ. D, ს. გაბ.-მოც. საკ. 101,15**; „კეთილსა პურსა ჩინებულ ვართ" **ფოკა 340v**; „მე ვარ მწყემსი კეთილი" **ი. 10,11**; „ყოველმან კაცმან კეთილი ღჳნოჲ პირველ ამსახურის" C, **ი. 2,10**; „ენამან მესამემან დედაკაცნი კეთილნი განსდევნნა" pb.,—„ენამან ორისმეტყუელმან დედანი ნანარნი განჭადნა" O, **ზირ. 28,19.**

**კეთილ-ი** სიკეთე, სიმშვენიერე: „აღავსნა კეთილითა" **ლ. 1,53**;„სახლებისა მის სავსისა ყოლითა მით კეთილითა" pb., **II შჯ. 6,11**; „საუნჯენი მათნი აღვავსნე კეთილითა" O, **იგ. სოლ. 8,21**; „კეთილსა მას შენსა თანამოთაულ გექმნეს შენ" O, **ზირ. 6,10**; „კეთილსა ქუეყანისასა შჭამდეთ" I, **ეს. 1,20**; „ხილვანა მას კეთილისასა მიკრბოდა სიმრავლჱ დიდი" **რიფს. 167,35**. იხ. არა-კეთილი, კეთილვნება, კეთილობა, სახეკეთილობა, სიკეთე, უკეთესი, უკეთური, ქმნულკეთილი.

**კეთილად** კარგად, მხნედ: „კეთილად წინაჲსწარმეტყუელებდა" **მთ. 15,7**; „კეთილად სთქუ" **ლ. 20,39**; „კეთილად ვიდრემე იტყჳს ესაია" **კ. იერ.-ალდგ. 161,28**; „კეთილად ებნდ" O, **ეს. 23,16**; „მე კეთილად უწყი" **ფლკტ. 148,28.**

**კეთილად-აღმომდინარე** მშვენიერად აღმომცენარე: „არა მოცალე იყოს... წყაროებისათჳს კეთილად-აღმომდინარისა" **მ. ცხ. 79r**. იხ. აღმომდინარე.

**კეთილად-განგებულება**: „კეთილად-განგებულებაჲ განჰკარგა ქუეყანასა სომხითისასა" **ნრს. 69,15**. იხ. განგებულება.

**კეთილად-მსახურ-ი** კეთილმსახური: „დგეს მუნ მახლობელად კეთილად-მსახურნი იგი დედანი" **ანდ.-ანატ. 227,14**; „კაცი იყო... კეთილად-მსახური" **საქ. მოც. 10,2** იხ. მსახური.

**კეთილად-მსახურება** კეთილმსახურება: „ცხონდებოდეს კეთილად-მსახურებით ღმრთისა მიმართ" **სბსტ. 124, 11**. იხ. მსახურება.

**კეთილად-სასწაულოვან-ი** იხ. სასწაულოვანი.

**კეთილად-ქცევა** სწრაფი მოძრაობა, სისწრაფე: „კეთილად-ქცევითა მოისპის შეურაცხებაჲ" O, **იგ. სოლ. 14,35**. იხ. ქცევა.

**კეთილად-შეზავება** მარჯვედ შერევა: „კეთილად-შეზავებისათჳს მის ადგილისა" **ოსკ. 20,16**. „პოვეს ადგილი **კეთილად-შეზავებული**" **ოსკ. 19,14**. იხ. შეზავება.

**კეთილად-ჴსენებულ-ი** ნეტარხსენებული: „ფრიად საყუარელი და საკუთარი კეთილად-ხსენებულისა დავით კურაპალატისაჲ" **ი.-ე. 16,1**. იხ. ჴსენებული.

**კეთილ-დიდ-ი** «სრული ასაკითა»: „ერსა, დიდსა და მრავალსა, კეთილ-დიდსა" G,—„ერსა, დიდსა და ძლიერსა და კაცთა სრულთა ასაკითა" pb., **II შჯ. 9,2**. იხ. დიდი.

**კეთილვნება** «განშუება»: „იკეთილვნებოს და არა იყოს შემაშინებელ" pb.,—„განიშუას და არავინ იყოს მაფრთხობელ მათა" O, **იერემ. 30,10.**

**კეთილით(ა)-მძლე** მარჯვედ მომრევი: „დაღათუ ხარ კეთილითა-მძლე" **ფლკტ. 137,25**. იხ. მძლე.

**კეთილის(ა)-საქმე**: „ხოლო კეთილისა-საქმესა და ზიარებასა ნუ დაივიწყებთ" **ჰებრ. 13,16**. იხ. საქმე.

**კეთილის-მოქმედ-ი** კეთილმსახური: „უფალო კეთილის-მოქმედო" **მსკ. 41,9**; „კეთილის-მოქმედი" O, **ზირ. 12,4**. იხ. მოქმედი.

**კეთილის-მოძულე** კარგის მოძულე: „იყვნენ კაცნი... უზავ, უმშჳდებელ, კეთილის-მოძულე" **II ტიმ. 3,3**. იხ. მოძულე.

**კეთილის-მოძღუარ-ი** კარგი დამრიგებელი: „ფრთხილ იყვნედ... კეთილის-მოძღუარ" **ტიტ. 2,3**. იხ. მოძღუარი.

**კეთილის-მყოფელ-ი** კეთილის მოქმედი: „უკუეთუ კეთილის-მყოფელთა თქუენთა კეთილსა უყოფდეთ“ **ლ. 6,33**; „უგალობდე უფალსა კეთილის-მყოფელსა ჩემსა“ **ფს. 12,6**; „ჰმსახურებ მათ ვითარცა კეთილის-მყოფელთა“ **ფლკტ. 138,29**. იხ. მყოფელი.

**კეთილის-ქმნა** «კეთილ(ის)-ყოფა»: „კეთილ-ჰქმენ წყალობაჲ ესე“ MO,—„კეთილ-ჰყავ წყალობაჲ შენი“ G, **რუთ 3,10**. იხ. ქმნა.

**კეთილ(ის)-ყოფა** «კეთილის-ქმნა», «კეთება»: „კეთილ-ჰყავ წყალობაჲ შენი“ G,—„კეთილ-ჰქმენ წყალობაჲ ესე“ MO, **რუთ 3,10**; „კეთილი მიყო მე უფალმან“ M,—„მკეთა უფალმან მე“ G, **მსჯ. 17,13**; „აბრაჰამს კეთილსა უყოფდეს მის გამო“ O, **დაბ. 12,16**.

**კეთილის-ყოფა** კეთილმოქმედება, სიკეთის ქმნა: „განისწავლა იგი... სიტყჳთა და შჯულითა წინაჲსწარმეტყუელთა კეთილის-ყოფითა, თქუმითა და გულმითა“ **გრ. ანძ.-შობ. 298,25**; „დაივიწყეს მათ კეთილის-ყოფანი ღმრთისანი“ **ფს. 77,11**. იხ. ყოფა.

**კეთილობა** სიკეთე: „განვილჳძე მათ ზედა ბოროტებად მათა და არა კეთილობად“ I, **იერემ. 44,27**; „დავამტკიცნე თუალნი ჩემნი მათ ზედა კეთილობით“ I, **იერემ. 24,6**; „ჴელი ღმრთისაჲ ჩემისაჲ იყო ჩემ თანა კეთილობით“ O, **ნეემ. 2,8**. იხ. კეთილი.

**კეთილწესებულ-ი** «განგებული»: „სუფევა მეცნიერისა კეთილწესებულ იქმნების“ pb.,—„საკარნონი გონიერთანი განგებულ არიედ“ O, **ზირ. 10,1**.

**კეთრ-ი** «კეთროვნება», lepra: „და იყოს გარსსა ზედა ფერისა მისისასა მიხებაჲ კეთრისაჲ“ G,—„და იყოს ჴორცსა ფერისა მისისასა სახე კეთროვნებისა“ pb., **II შჯ. 13,2**. იხ. განკეთროვნება, კეთროვანი, კეთროვ(ა)ნება.

**კეთრო(ვ)ან-ი** «განბოკლებული», კეთრით შეპყრობილი: „მოეგებვოდეს მას ათნი კეთროვანნი კაცნი“ DE,—„შეემთხჳნეს მას ათნი კაცნი განბოკლებულნი“ C, **ლ. 17,12**; „განავლინონ ბანაკისაგან ყოველი კეთროანი“ G, **რიცხ. 5,2**. იხ. კეთრი.

**კეთროვ(ა)ნება** «განბოკლება», «კეთრი»: „განეყარა მისგან კეთროვნებაჲ იგი“ DE,—„განეშორა მას განბოკლებაჲ იგი“ C, **მრ. 1,42**; „განწმიდნა იგი კეთროვნებისა მისგან“ **მთ. 8,3**; „კეთროვანება გამოაჩნდა შუბლსა მისსა“ **M, II ნშტ. 26,19**; „და იყოს ჴორცსა ფერისა მისისასა სახე კეთროვნებისა“ pb.,—„და იყოს გარსსა ზედა ფერისა მისისასა მიხებაჲ კეთრისაჲ“ G, **შჯ. 13,2** იხ. კეთროვანი.

**კეისარ-ი** მეფე: „წეს არს ხარკისა მიცემაჲ კეისრისა“ C, **მთ. 22,17**; „მიეცით კეისრისაჲ კეისარსა“ **მრ. 12,17**; „მეუფედ თავისა მათისა ირჩიეს კეისარი“ **მრთ. S, კ. იერ.-ალდგ. 156,30**; „მოიწია ჰროვარტაკი იგი დიდისა მის კეისრისა“ **რიფს. 167,26**.

**კეკელა**: „მე ვნახე ეგე, რომელ კეკელასა ღჳნოსა სუმიდა“ **მ. ცხ. 177r**.

**კეკლუც-ი**: „კიდობანნი ისი, გარეთ კეკლუცნი, ჩუენ ვართ“ (ბ), **ბალ. 34,18**.

**კელაპტარ-ი** ცვილის სანთელი დიდი ზომისა: „მისცეს იკონომოსსა... სასყიდლად ქორაკანდელთა... და კელაპტართა“ **ი.-ე. 23,17**; „შთამოვიდა მსაჯული იგი კელაპტრებითა... თჳსსა ეზოდ“ **H—341,500**.

**კელარ-ი** (კელრისა) მნე: „უკუეთუ ზეთი აკლდის, კელარი დაიუბნის და ამცნის განმართებაჲ“ **ი.-ე. 37,12**; „შეწუა (თევზი) ტაფითა და წარილო და მიუთუალა იგი კელარსა“ **მ. ცხ. 424r**. იხ. საკელრო.

**კელინ-ი** სენაკი: „თჳსთა კელინთა წარმგზავნნიან“ **ი.-ე. 35,26**.

**კელობა** კოჭლობა: „იგი კელობდა ბარკლითა მით“ O, **დაბ. 32,31**; „ვიდრემდე თქუენ ჰკელობდეთ“ O, **III მფ. 18,21**; „კელობდეს ალაგთა მათთაგან“ **ფს. 17,46**; „ლომი კელობდა ფრჴითა, რამეთუ აღესვა მას ჩნდŸ და შეუდგა წალაჲ“ **სს.* 367v**. იხ. აღკელობება, მკელობელი, მკელობარი, მკელობრება.

**კემხა** კეფა: „აქუნდეს მათ საფარველად კემხაჲ, რომელიიგი შედგმულ არს ძუალებითა და იოგებითა მრავლითა“ **გრ. ნოს.-კაც. აგებ. 227,25**.

**კენდინარ-ი** ასი ლიტრა ოქრო ან ვერცხლი: „თორნიკ... უფროჲს ათორმეტისა კენდინარისა მოიღო განძი ოდენ“ **ი.-ე. 20,31**.

**კენდო** კაბა, გრძელი ტანსაცმელი: „ემოსა მას... მცირე რაჲმე კენდოჲ ძუელი“ **მ. ცხ. 346r**.

**კენდონ-ი, კინდონ-ი** ბეჭებზე მოსასხამი: „ბეჭთა მისთა იყო მცირŸ კენდონი დანაკის-კუდისა ფურცლისაჲვე“ **ლიმ. 43,32**. „მცირე კინდონი იყო მჴართა მისთა“ **Sin.—8,95r**.

**კენტარ-ი** კენდინარი: „მისცა მან ებისკოპოსსა სამი კენტარი ოქროჲ“ **ლიმ. 82,22**; „არს... ჰრომაებრ ათორმეტი კენტარი“ **Sin.—11,364v**.

**კენჭ-ი**: „საკიცხელ არს გონიერთა კაცთა კენჭებითა მღერაჲ“ **A—92,727**.

**კერაკ-ი** კერია, ცეცხლის ადგილი: „კერაკნი საცეცხლენი დგეს წინაშე მისსა“ I, **იერემ. 36,22**; „ცეცხლსა, რომელი იყო კერაკსა ზედა“ O, **იერემ. 36,23**; „დასხენით ეგე კერაკთა ზედა“ **H—341,609**.

**კერატ-ი** რქო: „უნებნ განძღებაჲ მუცლისაჲ კერატთა მათგან, რომელსა ჭამედ ღორნი“ **მრთ. C, ოქრ.-უძღებ. 518**; „არარაჲ აქუნდა, რაჲმცა ჭამეს, გარნა კერატი და ზოგჯერ გურკაჲ“ **სს.* 214v**; „რქაჲ იგი, რომელ არს კერატი“ **Ath.—11,221r**.

**კერატ-ი** წვრილი ფული: „გამოართუა ბერსა მალაკი, რომელსა შინა იდვა... სამი კერატი ოქროჲ, და გამოიღო პირისაგან ნაჭერი მესამედი კერატისაჲ“ **მ. ცხ. 307v**.

**კერეონ-ი, კეროვან-ი** (კეროვნისა) დიდი სანთელი ცვილისა: „წარმგზავნეს ქალაქმან და ეპისკოპოსმან კერეონებითა და საკუმეველითა“ **მ. ცხ. 410r**; „კეროვნითა აღნთებულითა და საკუმეველითა სულნელითა აღვიხუენით პატიოსანნი ძუალნი“ **შუშ. XIX, 9**.

---

* წყარო ფანქრითაა მიწერილი (რედ.).

**კერვა** კერვა, თხზვა: „რაჲთა ისწაოს მისგან კ ე რ ვ ა ჲ სირაჲსაჲ“ **მ. ცხ. 72**; „ვითარ ჯერ-არს კ ე რ ვ ა ჲ მისი (სირაჲსი)“ **მ. ცხ. 433v**. იხ. განკერვა, დაკერული, კერული, მკერავი, მკერვალი, საკერავი, უკერველი, შეკერვა.

**კერთსაბმელ-ი** «კრეტსაბმელი»: „აჰა ესერა კ ე რ თ ს ა-ბ მ ე ლ ი (კ რ ე ტ ს ა ბ მ ე ლ ი O) და სუეტები გარემო ეზოსა მას“ I, **ეზეკ. 40,17**. იხ. საბმელი.

**კერმა** სპილენძი, ფული; «-ვალი»; «პილენძი»: „დასდებდა კ ე რ მ ა ს ა ფასის შესაწირავსა მას ზედა“ C,—„დასდებდა რ ვ ა ლ ს ა ფასის-საცავსა მას“ DE, **მრ. 12,41**; „კერმის-მსყიდელთა მათ დაუთხია კ ე რ მ ა ჲ“ DE, — „პ ი-ლ ე ნ ძ ი თესლის-მოფარდულთა მათ განუბნია“ C, **ი. 2,15**; „გამოიპარავნ კ ე რ მ ა ს ა“ **მ. ცხ. 374v**; „შეიკრიბე თავისა შენისა კ ე რ მ ა ჲ... და გიქმდეს წარსაგებელად“ **მ. ცხ. 171v**. იხ. მეკერმე.

**კერმის-მსყიდელ-ი** «თესლის-მოფარდული»: „კ ე რ-მ ი ს-მ ს ყ ი დ ე ლ თ ა მათ დაუთხია კერმაჲ“ DE,—„პილენძი თ ე ს ლ ი ს-მ ო ფ ა რ დ უ ლ თ ა მათ განუბნია“ **ი. 2,15**. იხ. მსყიდელი.

**კერმის-მცვალებელ-ი** «მეკერმე»: „პოვა... კ ე რ მ ი ს-მ ც ვ ა ლ ე ბ ე ლ ნ ი, რამეთუ სხდეს“ C,—„პოვნა... მ ე კ ე რ-მ ე ნ ი მსხდომარენი“ DE, **ი. 2,14**. იხ. მცვალებელი.

**კერპ-ი** «ქანდაკებული», «გამოქანდაკებული», სახე, ხატი, გამოდნობილი, ღმერთი, «მსგავსება»: „შექმნა იგი კ ე რ პ ა დ გამობერილად“ M, — „ქმნა ქ ა ნ დ ა კ ე ბ უ-ლ ა დ და გამოდნობილად“ G, **მსჯ. 17,4**; „რომელნი-იგი ესვენ კ ე რ პ თ ა“ I,—„რომელნი ესავთ გ ა მ ო ქ ა ნ დ ა კ ე-ბ უ ლ თ ა“ O, **ეს. 42,17**; „შეწირეს მსხუერპლი კ ე რ პ ი ს ა მის“ **საქ. მოც. 7,41**; „არა იქმნე თავისა შენისა კ ე რ პ ი“ O, **გამოსლ. 20,4**; „კ ე რ პ ე ბ ი შემუსრა წულილად“ **II ნშტ. 34,7**; „თაყუანის-სცეს კ ე რ პ ს ა მას“ **ფს. 105,19**; „მოსუ-ლად სატფურებასა მის კ ე რ პ ი ს ა ს ა, რომელი აჰმართა ნაბუ-ქოდონოსორ“ I, **დან. 3,2**; „ხატები კ ე რ პ ე ბ ი ს ა მათისაჲ დასწუა ცეცხლითა“ M, **II მჯ. 7,25**; „აქუნდა შუენიერე-ბაჲ კ ე რ პ თ ა ჲ“ **რიფს. 176,40**; „აღიხუენით კ ე რ პ ნ ი ეგე უცხოთესლთანი“ O, **დაბ. 35,2**; „ნუცა იქმთ თავისა თქუე-ნისა კ ე რ პ თ ა, გამოქანდაკებულთა მსგავსად ხატისა“ M,— „ნუ... იქმთ თავთა თქუენთად მ ს გ ა ვ ს ე ბ ა ს ა, წახნაგე-ბულსა ყოველსა ხატსა“ G, **II მჯ. 4,16**. იხ. კერპობა, მე-კერპე, ნაკერპავი, საკერპო.

**კერპთ(ა)-მსახურ-ი**: „ნუ თანა-აღერევით მეძავთა და არა თუ ყოველთა მეძავთა ამის სოფლისათა... გინა კ ე რ პ თ-მ ს ა-ხ უ რ თ ა“ **I კორ. 5,10**; „კ ე რ პ თ ა-მ ს ა ხ უ რ ი იყო ქალაქი იგი ყოველი“ **ანდ.-ანატ. 305**. იხ. მსახური.

**კერპთ-მსახურება**: „ივლტოდეთ კ ე რ პ თ-მ ს ა ხ უ რ ე ბ ი-ს ა გ ა ნ“ **I კორ. 10,14**; „სულმყრალობაჲ კ ე რ პ თ-მ ს ა-ხ უ რ ე ბ ი ს ა ჲ კაცთაგან განწმიდა“ **ეპ. კჳპრ.-ალვს. 227,9**. იხ. მსახურება.

**კერპობა** შეწირვა, მსხვერპლის მიტანა: „ხჱ საცთური-საჲ არს მათ თანა, რომელნი კ ე რ პ ო ბ ე ნ მას ქუეშე“ O, **ზირ. 34,7**. იხ. კერპი.

**კერტ-ი** კლერტი: „დაუტევის კ ე რ ტ ი იგი ტევნისაჲ მის ცუდი“ **ფიზ. XVII, 16**.

**კერტვა** იხ. შეკერტვა.

**კერულ-ი** დაკერებული: „იქმნენ თავისა შენისა კერპნი კ ე რ უ ლ ნ ი“ **ეზეკ. 16,16**. იხ. კერვა.

**კერძ-ი** «ნაწილი», მხარე: „არა არს მათი კ ე რ ძ ი“ G,— „არა უც ნ ა წ ი ლ“ M, **II მჯ. 14,27**; „არცა იპოვა კ ე რ ძ ი, რომელიმცა იძლია“ **ვრდ. 88,10**.

**კერძო** «ზოგი», «ნაწილი», «ნახევარი», $^1/_2$, მხარე, ხვედრი: „უჩუენა მას მიერ კ ე რ ძ ო ჲ რაჲმე ერისაჲ“ G,—„უჩუენა მას მიერ ზ ო გ ი რაოდენიმე მის ერისაჲ“ pb., **რიცხ. 22,41**; „რომელ არს კ ე რ ძ ო ჲ რაჲმე უდაბნოჲსაჲ“ G,—„რომელ არს ნ ა წ ი ლ ი უდაბნოჲსაგანი“ pb., **რიცხ. 33,6**; „მოუწოდა... კ ე რ ძ ო ს ა ტომისასა მანასის“ G,—„შე-კრიბნა... ზ ო გ ი ს ა ნათესავისა მანასესნი“ M, **ისუ ნ. 22,1**; „ვითარცა შეხჳდეთ კ ე რ ძ ო ს ა წყლისა იორდანისასა“ G,— „რაჟამს შეხჳდეთ ზ ო გ ს ა წყალსა იორდანისასა“ M, **ისუ ნ. 3,8**; „ორ წყრთა და კ ე რ ძ ო (სიგრძჱ მისი)“ O, **გამოსლ. 25,10**; „ნუ განმიყვანებ მე კ ე რ ძ ო თ ა გ ა ნ დღეთა ჩემთაჲსა“ **ფს. 101,25**; „ვითარ მივლეს მილიონის კ ე რ ძ ო ერთ“ **თომა მოც. 17,12**; „შერეული ზეთითა კ ე რ ძ ო თ ა მათ გუერდი-სათა“ pb.,—„აღსუარული ზეთითა ნ ა ხ ე ვ რ ი თ ა დორაკი-საჲთა“ G, **რიცხ. 15,9**; „დაყვნა მას შინა ვითარ კ ე რ ძ ო ჲ ჟამისაჲ“ **Sin.—11,189r**.

**კერძო** (ზზ./თნდ.) მხარეს; -კენ; «მიმართ»: „მომიყვანა მე ჩრდილოდ კ ე რ ძ ო“ O, **ეზეკ. 40,20**; „ჩუენ კ ე რ ძ ო არს“ **მრ. 9,40**; „რომელ-იგი არს ერთ კ ე რ ძ ო აგარაკსა მას მისსა“ **დაბ. 23,9**; „აღჰმართეს ძელი იგი ბლუარით კ ე რ ძ ო“ **დ.დ. 130,2**; „მჯდომარჱ მარჯუენით კ ე რ ძ ო“ **მრ. 16,5**; „აღიხილენ თუალნი შენნი ზღუად კ ე რ ძ ო“ pb.,—„აღიხი-ლენ თუალნი ზღუად მ ი მ ა რ თ“ G, **II მჯ. 3,27**.

**მიერ კერძო** იმ მხარეს, გაღმა: „ჩუენ მ ი ე რ კ ე რ ძ ო ამის ქალაქისანი ვიყოფოდეთ“ **ანდ.-ანატ. 337**. იხ. ერთ-კერძო, ერთკერძოჲ, ზემოკერძო, თავით-კერძოჲ, [კერძო-ჲთვე], მარცხენით კერძო, მარცხენით კერძოჲ, მარცხლ კერძო, მის-კერძო, ორკერძოჲთვე, საღმრთოჲთ-კერძო, ქუეჲთ-კერძო, შინაკერძო, წიაღკერძო, წიაღკერძოჲ, წიაღმო-კერძო, წინაკერძო.

**კერძო-დიაკონ-ი**: „კ ე რ ძ ო-დ ი ა კ ო ნ მ ა ნ, რომელი დგას კართა ზედა ეკლესიისათა, არა უტევა იგი შესლვად“ **მ. ცხ. 87r**. იხ. დიაკონი.

**კერძო დღესასწაულ-ი** რომელიღაც დღესასწაული: „ნუმცა ვინ უკუე განგიკითხავს თქუენ საჭმლითა და სასუმ-ლითა გინა კ ე რ ძ ო დ ღ ე ს ა ს წ ა უ ლ ი ს ა ჲ თ ა, გინა თჳს-თავითა, გინა შაბათობითა“ **კოლ. 2,16**. იხ. დღესასწაული.

**კერძოჲთვე** იხ. კერძო; შდრ. ორკერძოჲთვე.

**კესტ-ი**: „მომართუეს ჩუენ ალექსანდრიაჲთ... კ ე ს ტ ი თ ა ზეთი, დაგოზილი ცარცითა“ **Ath.—12,194v**.

**კეტ-ი** ურდული: „აღელო კ ე ტ ი... და მოჰმუსრვიდეს წჳვთა წმიდათა მათ“ **ანდ.-ანატ. 225,27**.

**კეფ-ი** გვერდი, კაბადონი: „რაჟამს აღმოიკითხის ივდი სამი კ ე ფ ი ანუ ოთხი“ O, **იერემ. 36,23**.

**კეც-ი** თიხა, თიხის ჭურჭელი გამომწვარი, კრამიტი: „განჴმა ვითარცა კ ე ც ი ძალი ჩემი“ **ფს. 21,16**; „ვითარცა ვინ განჰკერავნ კ ე ც ს ა, ეგრე არს, რომელი ასწავებდეს უგუ-ნურსა“ O, **ზირ. 22,7**; „ფერჴნი: ზოგი რომელიმე მოიღოს მღდელმან წყალი წმიდაჲ ცხოველი ჭურჭლითა კ ე ც ი ს ა ჲ“

თა“ G, **რიცხ. 5,17**; „ჭურჭერი კეცისაჲ, რომლითა შეივბოს იგი, შეიმუსრენ“ M, **ლევიტ. 6,28**; „პოვა კეცი დაწერილი... რომელსა ზედა ეწერა ესრეთ“ **მ. ცხ. 181v**; „გამომცხვარი ცეცხლითა კეცი დაიდგამს უმეტეს ქვისა“ **მ. ცხ. 352v**; „ბრძანა... კეცითა დრესაჲ და ხუეტაჲ“ Sin.—**11,281 r.** იხ. მეკეცე.

[**კეცა**] იხ. გარდაკეცა, შეკეცა, წარკეცა.

**-კეც-ი** -მაგი: „ორკეცი აქუს შესაძინელი“ **მ. ცხ. 89r.** იხ. სამკეცი, სამნაკეცი, ტყავკეცი.

**-კეცად**: „ორკეცად და სამკეცად დგიან (ჭაბუკნი) ჴელ-მოჭდობით“ **ი.-ე. 34,9.** იხ. ასკეცად.

**კეცის-ჭურ-ი, კეცის-ჭურჭელ-ი**: „გუაქუს ჩუენ საფასჱ ესე კეცის-ჭურებითა“ **II კორ. 4,7**; „მეკეცემან, რაჟამს ქმნის კეცის-ჭურჭელი და შედგის იგი საცხობელსა, საზომით შეუდვის ქუეშე მისა და არა ფრიად აღუდვის, რაჲთა არა დაილეწოს კეცის-ჭური“ **მ. სწ. 309,33-35.** იხ. ჭური/ჭურჭელი.

**კეცლბილ-ი** რბილნიქარიანი: „სხჳსა თესლისაგან (არს) კუალად, რომელსა-იგი ჰრქჳან კეცლბილ, ვითარცა სახედ კირჩხიბნი და კარაბიდაჲ“ **ბ. კეს.-ექუს. დღ. 97,20.** იხ. ლბილი.

**კიბე**: „კიბენი აღმართებულ იყვნეს ქუეყანით“ O, **დაბ. 28,12**; „შჳდნი კიბენი აღვიდოდეს მას ზედა“ O, **ეზეკ. 40,22.** იხ. დაკიბული.

**კიდარ-ი** «ვარშამაგი»: „დაადგა მათ კიდარები“ G,— „დაჰბურა მათ ვარშამაგები“ O, **ლევიტ. 8,13**; „თავთა თქუენთა კიდარი არა მოიჴადოთ“ G,—„თავსა თქუენსა არა აღიჴადოთ ვარშამაგი“ O, **ლევიტ. 10,6**; „კიდარი სელისაჲ გარე მოიდვას“ G,—„ვარშამაგი სელისაჲ დაიბუროს“ pb., **ლევიტ. 16,4.**

**კიდე** «ბაგე», «საკიდური», ნაპირი, პირი, კუთხე, მხარე; კალთა; «კუთხი»: „რომელ-იგი არს კიდესა ზედა მდინარისა მის არონისასა“ M,—„რომელ არს ბაგესა თანა ნაღუარევისა არნონისასა“ G, **II შჯ. 2,36**; „აღიშჱნოს... ვიდრე ბჭედმდე კიდისათა“ O, — „აღეშენოს... ვიდრე ბჭედმდე კუთხისა“ pb., **იერემ. 31,38**; „ვითარცა ქჳშაჲ, რომელ არს კიდესა ზღჳსასა“ M,—„ვითარცა ქჳშაჲ ბაგეთა ზედა ზღჳსათა“ G, **ისუ ნ. 11,4**; „იგი იქმნა თავ კიდეთა (საკიდურთა DE)“ **მთ. 21,42**; „მოვიდა კიდით ქუეყანისაჲთ“ **მთ. 12,42**; „შეჭამოს კიდითგან ქუეყანისაჲთ მიკიდედმდე ქუეყანისა“ I, **იერემ. 12,12**; „ვიდოდა იგი ზღჳს-კიდესა“ **მთ. 4,18**; „შეკრიბნა იგინი კიდესა მის მდინარისასა“ O, **I ეზრა 8,43**; „უფალმან შექმნა სოფელი და უშენი და კიდენი სოფლისანი“ O, **იგ. სოლ. 8,26**; „ჩუენ ვიყვენით კიდესა მის სამოთხისასა“ I, **დან. 13,38**; „ბრძანა ჰროარდაგისა განცემაჲ ყოველთა კიდეთა უფლებისა მისისათა“ **ატმ. 96,14**; „ეპყრნეს კიდენი სამოსელთა მისთანი“ O, **ესთ. 15,6**; „აქმნნე მას კიდენი ოქროჲსანი თხზვით გარემო“ O, **გამოსლ. 25,24**; „მოიღოს კაცმან ჴორცი წმიდაჲ კიდესა სამოსლისა თჳსისასა“ **ანგეა 2,12.** იხ. ზღჳს-კიდე, ზღჳს-კიდელი, მდინარის-კიდე, საკიდური, უკიდარო, ცის-კიდე.

**კიდე** (ზზ). ცალკე; განზე: „რაჲთა კიდე თავისუფლად თჳსი მონასტერი აღაშენონ“ **ი.-ე. 20,5**; „რაჲთა კიდე შეუკაზმვიდენ პურსა“ **ი.-ე. 36,33**; „მონაზონი იგი არს, რომელი ყოველთა კაცთაგან კიდე იყოს“ H—**622,23r.** იხ. კიდეგან.

**კიდე** (თნდ.) გარდა: „თჳსისა ენისაგან კიდე არცა მან იცოდა, არცა მან“ **ი.-ე. 31,27.**

**კიდება** ტვირთვა, ჩამოკიდება: „ეკიდა რაჲ სფირიდებითა კეცი“ **მ. ცხ. 133v**; „ეკიდა უკუე ზედა კერძო ცხედრისა მის ჴრმალი ძისა თჳსისაჲ“ **მ. ცხ. 159r**; „ეკიდა მას თჳსი იგი ჯუარი“ **ი. 19,17.**

**კიდებულ-ი** ჩამოკიდებული: „ნუ გაქუს სენაკსა შინა შენსა მეტი სამოსელი ზე კიდებულად“ **მ. ცხ. 173r.** იხ. ა(ღ)კიდება, გამოკიდება, განკიდება, გარდაკიდება, გარდამოკიდებული, დაკიდება(-ული), დამოკიდება, მოკიდება, შეკიდება, ჩამოკიდება, წარმოკიდება; შდრ. კიდვა.

**კიდეგან** განაპირას, ცალკე: „კიდეგან იხილნა დედანი იგი“ **ბალ. 126,33.** იხ. კიდე.

**კიდელ-ი** იხ. კიდე; შდრ. ზღჳს-კედელი.

**კიდე-ქმნა/ყოფა** გაცლა, გავარდნა; განდგომა: „კიდე-იქმენ ქუეყანისაგან“ **მ. ცხ. 305r**; „სამოთხისაგან კიდე-იქმნა“ **მ. ცხ. 112r**; „გუამი არავე კიდე-არნ განგებისაგან მათისა“ **გრ. ნოს.-კაც. აგებ. 171,17**; „ნუცა კიდე-იქმნებით ეკლესიისა შენისა ზიარებისაგან“ **ლიმ. 46,26.**

**კიდექმნულ-ი** განდგომილი: „იყოფოდა... დაკლებული და კიდექმნული ორთაგანვე ცხორებათა“ **ბალ. 119,9.** იხ. ქმნა, ყოფა.

**კიდვა**: „შთასადებელი იგი მას ჰკიდავნ“ DE, **ი. 12,6**; „ვისი არს მაფორი ისი სადედოჲ, რომელი ჰკიდავს“ **მ. ცხ. 162r**; „რაჲ არს ძუალები ეგე, რომელ გკიდავს?“ **ბალ. 94,32.** შდრ. კიდება.

**კიდობან-ი** (კიდობნისა) ზანდუკი, ყუთი: „შევიდა ნოე კიდობნად“ **მთ. 24,38**; „დაადგინეს მცველად კიდობანსა მას“ O, **I მფ. 7,1**; „კიდობანი აღსავსე სამოსლებითა“ **მ. ცხ. 251r**; „კიდობანი იგი შჯულისაჲ, შემოსილი... ოქროჲთა, რომელსა შინა იყო ტაკუკი იგი ოქროჲსაჲ, სავსე მანანაჲთა“ **ჰებრ. 9,4.**

**კიდობანაკ-ი** კიდობანი, მომცრო ზანდუკი: „მოიღო დედამან მისმან კიდობანაკი და მოფისა იგი ნაფთითა და შთააწვინა ყრმაჲ იგი მას“ O, **გამოსლ. 2,3.** იხ. კიდობანი.

**კითხვა** «განკითხვა»; შეკითხვა; წაკითხვა; მოკითხვა, მკითხაობა: „თქუენ წინაშე ვიკითხე და ბრალ არაჲ ვპოე კაცისა მაგის თანა“ C,—„წინაშე თქუენსა განვიკითხე და არარას ვჰპოვებ კაცისა ამის თანა“ DE, **ლ. 23,14**; „იკითხვიდა მათგან“ **მთ. 2,4**; „ჰკითხვიდეს მას მოწაფენი“ **ლ. 8,9**; „იკითხე სახარებისაგან“ **იპ. რომ.-კურთხ. ისაკ და იაკ. 64,8**; „უწყი-მეა, რასა იკითხავ“ **საქ. მოც. 8,30**; „გიკითხვენ თქუენ ძმანი ყოველნი“ **I კორ. 16,20**; „იზმნნიდა და იკითხვიდა და ყვნა ულუკნი და განამრავლნა მცნობელნი“ O, **IV მფ. 21,6**; „იკითხვიდეს და კუერთხევითა მით მისითა მოუთხრობდეს მას“ O, **ოვსე 4,12.**

**კითხვა** შეკითხვა; მოკითხვა; განკითხვა: „კითხვით მკითხვიდა ჩუენ კაცი იგი“ O, **დაბ. 43,7**; „კითხვაჲ არქუთ ყოველთა წინამძღუართა თქუენთა“ **ჰებრ. 13,24.** იხ. აღმოკითხვა, გამოკითხვა, განკითხვა, განსაკითხავი, განუ-

კითხველი (-ად), მკითხველი, მოკითხვა, საკითხავი, უკითხავად, წარკითხვა, წიგნის-კითხვა.

**კილიკ-ი:** „რომელსა კილიკსა ზედა მარადის ილოცავნ წმიდა ნინო, მას ზედა დადება უბრძანა... ყრმისა მის“ **ქ. ცხ. 98,14**; „თაყუანის-საცემელად კილიკი ერთი მცირჱ ქუე წარუგდებიედ“ **შუშ. XIV, 20**.

**კილო** ნაპრალი: „მივიდა და დაესხა მათ ზედა დავით კილოსა მას ზედა მოსაწყუედელსა“ O, **II მფ. 5,20**; „ერქუმის ადგილსა მას კილოჲ მოსრვისაჲ“ O, **II მფ. 5,20**.

**კილო** ყულფი, ღილის გადასაცმელი: „უქმნე მას კილოები იაკინთისა“ O, **გამოსლ. 26,4**. იხ. ღილო-კილო.

**კილო** ხმა: „მეტყუელთა ავაჯთა მათ და კილოთა სიძვისათა“ **H—2251,289**.

**კიმანაება** ხვიხვინი: „მოისმოს კიმანაებაჲ ცხენებისაჲ ეფრემისგან“ O, **ამოს 6,7**.

**კიმილია** საუნჯე, ქონება: „წიგნიცა იგი კიმილიასა თანა მიუთუალიან“ **ლიმ. 84,7**. იხ. კიმილიარხი.

**კიმილიარხ-ი** «მეკიმილიე»: „ოდეს კიმილიარხსა (მეკიმილიესა var.) ახალსა დაადგენედ, წიგნიცა იგი კიმილიასა თანა მიუთუალიან“ **ლიმ. 84,6**. იხ. კიმილია.

**კინამო** cinnamo, cinamomum: «დარიჩინი»: „სახლი ჩემი კინამოჲთა (მომიპკურებიეს)“ O, **იგ. სოლ. 7,17**; „ვითარცა კინამოჲ და ჭამბაკი შეზავებული“ O,—„ვითარცა დარიჩინი და ვითარცა ასპალანტი ნელსაცხებელთა“ pb., **ზირ. 24, 20**.

**კინამომა** cinamomum: „რადად მოგაქუს... კინამომაჲ ქუეყანით შორით“ O, **იერემ. 6,20**.

**კინდონ-ი** იხ. კენდონი.

**კირ-ი** «წჳვი»: „გამოსტაცის მწყემსმან პირისაგან ლომისა ორნი კირნი, ანუ ყურის-ძირი“ O,—„გამოსტაცის მწყემსმან პირისაგან ლომისა ორნი წჳვნი ანუ ნაჭლესი ყურისა“ pb., **ამოს 3,12**; „კირ დრეკილ“ **თეკლა 92,15**.

**კირთა დაკუეთა** «ძარღუ-კუეთილ ყოფა»: „ჰუნებსა მათსა დაჰკუეთნეთ კირნი“ M,—„ცხენნი მათნი ძარღუ-კუეთილ ჰყვნე“ G, **ისუ ნ. 11,6**; „კირნი დაჰკუეთნეს კუროსა“ **იპ. რომ.-კურთხ. ისაკ და იაკ. 60,9**.

**კირ-ი:** „კირსა შინა ახალსა, დამბალსა, ცეცხლის-სახედ მოტყინარესა დაჰფლეს სიტყჳერი იგი“ **H—2251,352r**. იხ. საკირე.

**კირთ-ი** «მონა», ყმა, მსახური: „აწ ვდგე მე მონად შენდა ყრმისა ამის წილ, კირთად უფლისა ჩემისა“ O, **დაბ. 44,33**; „ერი იგი დაამონა კირთად ფარაოს“ O, **დაბ. 47,21**; „არა გმსახურებდეს შენ მსახურებასა მონისასა“ G,—„არა გმონებდეს შენ მონებასა კირთებრ“ pb., **გამოსლ. 21,21**.

**კირთება** შევიწროება, შეწუხება; რბევა: „ეკირთებოდეს ქუეყანასა ჰრომისასა“ **ქ. ცხ. 26,6**; „იწყეს კირთებად სომეხთა“ **ქ. ცხ. 53,3**; „იწყო კირთებად ერისთავთა ჰერეთისა და კახეთისათა“ **ქ. ცხ. 221,5**.

**კირთება** «მონება»: „მოგიყვანა... სახლისა მისგან კირთებისა“ M,—„გამომყვანებელისა... სახლისაგან მონებისა“ G, **II შჯ. 13,10**; „განათავისუფლნეს ესენი, რავდენნი შიშითა სიკუდილისაჲთა სამარადისოდ ცხოვრებად თანამდებ იყვნეს კირთებისა“ **ჰებრ. 2,15**; „გიჴსნნე თქუენ კირთებისაგან მათისა“ O, **გამოსლ. 6,6**; „განვარინენ იგინი ქუეყანისა მისგან ეგჳპტისა, სახლისაგან კირთებისაჲსა“ I, **იერემ. 34,13**. იხ. კირთი; დაკირთება, მაკირთებელი.

**კირიელეისონ-ი, კჳრიელესონ-ი** უფალო, შემიწყალე: „ყოველი ერი მნეთა თანა და მღდელთა ეკლესიისათა ჳმობდა კირიელეისონსა“ **მ. ცხ. 396v**.

**კირჩხიბ-ი** კიბო; cancer, carcinoma; «მჯდომი»: „უმრავლესნი მათნი არიან ორცხოველებითა, ვითარცა სახედ... მყუარნი და კირჩხიბნი“ **ბ. კეს.-ექუს. დღ. 96,21**; „შენ ეცინი კირჩხიბსა და სიბრძნე შენი უმრუდეს მისსა არნ“ **მ. სწ. 148,9**; „ძუძუსა ჩემსა მჯდომი მაზის, რომელსა ჰრქჳან კირჩხიბი“ **სს*. 219v**.

**კისაკ-ი** ქისა: „კისაკი ოქროჲსაჲ უც“ **მ. სწ. 192,22**.

**კისერ-ი** «ყელი», cervicula: „კისერი (ყელი O) შენი ვითარცა გოდოლი პილოჲს-ძუალისაჲ“ M, **ქება 7,4**; „ენაჲ მისი კისრით აღმოუღონ“ **რიფს. 176,39**.

**კისტოს-ი:** „ამათ შინა იშენეს თევზნი... მარტონი და კისტოსთანი“ **ბ. კეს.-ექუს. დღ. 96,37**.

**კიშტე** კოლოფი, ყუთი, კალათი: „მიჩუენა მე უფალმან ორი კიშტჱ ლეღჳ“ I, **იერემ. 24,1**; „ერთსა ჰქონდის კიშტჱ, სავსჱ პურითა“ O, **I მფ. 10,3**.

**კიცვა** იხ. შეკიცვა.

**კიცუ** «ნაშობი კარაულისაჲ», კვიცი: „ზე ზის... კიცუსა ვირსა“ C,—„ზე ზის... ნაშობსა კარაულისასა“ DE, **მთ. 21,5**; „ჰპოვოთ კიცჳ დაბმული“ **ლ. 19,30**; „გამოაბას ვენაჴსა კიცჳ მისი“ O, **დაბ. 11,49**; „რაჟამს შვიან ხუადი კიცჳ“ **ფიზ. XII, 6**; „აქლემი ჴდალი და კიცუები მათი ოცდაათი (მიუძღუანა)“ O, **დაბ. 32,15**.

**კიცხევა, კიცხვა** «მღერა», «ბასრობა», «მოძაგება», «შეურაცხ-ყოფა», გმობა, დაცინვა, საცინლად აგდება: „შჱკიცხევედ მას და ეტყჳედ“ C,—„ემღერდეს მას და ეტყოდეს“ DE, **მთ. 27,29**; „განკიცხეს იგი“ DE,—„დაასრულეს ბასრობაჲ იგი მის ზედა“ C, **მრ. 15, 20**; „ყოველნი, რომელნი მხედვიდეს მე, მეკიცხევდეს მე“ Ղ,—„ყოველთა, რომელთა მიხილეს მე, მომიძაგეს მე“ **ფს. 21,8**; „ეკიცხევდეს მთავარნი იგი მათ თანა“ C,—„შეურაცხ-ჰყოფდეს მთავარნიცა იგი მათ თანა“ DE, **ლ. 23,35**; „ეკიცხევდეს მას“ C,—„ჰგმობდეს მას“ DE, **მრ. 15,29**; „რომელი ეკიცხევდეს გლახაკსა, განარისხებს შემოქმედსა თჳსსა“ O, **იგ. სოლ. 17,5**; „ეკიცხევდეს წინაწარმეტყუელთა მისთა“ M, **II ნშტ. 36,16**; „ეკიცხევდეს მას და სცემდეს“ **ლ. 22,63**.

**კიცხევა** დაცინვა; ლანძღვა: „მრავალი შრომაჲ დაითმინა და საპყრობილედ შეწყუდევაჲ და კიცხევაჲ და ბასრობაჲ“ **ი.-ე. 52,30**. იხ. განკიცხება, განკიცხვა, მეკიცხარი, მეკიცხევე-

* წყარო ფანქრითაა მიწერილი (რედ.).

ლი, მოკიცხალი/მოკიცხარი, მოკიცხება, მოკიცხვა, საკიცხელი, სიკიცხევა.

**კლავა** იხ. კლვა.

**კლდე** «ლოდი», «ლოდოანი», «კბოდე»: „ლოდნი (კლდენი DE) განსთქდეს“ C, **მთ. 27,51;** „რომელმან გარდააქცია კლდე (ლოდოანნი Ꞇ) ტბად წყალთა“ **ფს. 113, 8;** „მიიმართა... კლდით კერძო ზღუასა“ C,—„მიიმართა... კბოდესა მას ზღუად“ DE, **მრ. 5,13;** „კლდეებსა ზედა აღვიდეს“ I, **იერემ. 4,29;** „მოიყვანეს იგი მწუერვალსა მას კლდისასა“ M, **II ნშტ. 25,12;** „ნაწევარსა კლდისასა დაესვის მანაჲ“ O, **ზირ. 27,2;** „ლოდნი კლდისა მყარისანი მოვავლინნე რისხვითა ჩემითა მათ ზედა აღსასრულად“ O, **ეზეკ. 13,13.**

**კლდე განუკუეთელ-ი** «მთათა მწუერვალი»: „გარდააქცია... კლდე განუკუეთელი წყაროებად წყალთა“ Ꞁ,—„გარდააქცინა... მთათა მწუერვალნი წყაროებად წყალთა“ Ꞇ, **ფს. 113,8.**

**[კლდეობა]** იხ. მყარკლდეობა.

**კლდო(ვ)ან-ი:** „რომელი-იგი კლდოვანსა ზედა დაეთესა“ **მთ. 13,20;** „ქუეყანაჲ... კლდოანი და ქვიანი“ **მ. სწ. 125,10.** იხ. კლდე.

**კლება** დაკლება, მონატრულობა: „უკუეთუ აკლდენ ერგასისთა ხუთ მართალნი“ O, **დაბ. 18,28;** „ერთი გაკლს შენ“ **ბაბ. 45,38;** „რაჲღა მაკლს მე“ **მთ. 19,20;** „ნუ გაკლდარაჲ თქუენ“ **ლ. 22,35.** იხ. არა-მოკლებული, გულის-კლება, გულის-საკლებელი, გულკლებული, დაკლება(-ული), დაკლული, დამოკლება, დაუკლებელად, მოკლება, მოკლებული, ნაკლული, ნაკლულება, ნაკლულევანი, ნაკლულევანება, ნაკლულვანადი, სულმოკლება, უდაკლებულესი, უკლები, უნაკლულო, შემოკლება.

**კლერტ-ი** «მწუანვილი», gramen: „ვითარცა წჳმაჲ კლერტსა ზედა და ვითარცა თოვლი თივასა“ G,—„ვითარცა წჳმაჲ მწუანვილსა ზედა და ვითარცა თოვლი თივასა ზედა“ M, **II შჯ. 32,2;** „ვითარცა კლერტი ჴმელი შეიჭამოს ცეცხლისაგან“ I, **ეს. 9,18;** „აღმოსცენდეს ვითარცა კლერტი საშჯელი ოჯერსა ველსა“ O, **ოვსე 10,4.**

**კლვა** მოკვლა, დაკვლა: „რაჲთა ჰკლვიდე საკლველებსა“ O, **ეზეკ. 21,10;** „ბორცუთა ზედა უკლვიდეს“ O, **ოვსე 4,13.**

**კლვა, კლავა** მოკვლა, დაკვლა: „ვითარცა ცხოვარი კლვად მიეცა“ **საქ. მოც. 8,32;** „კლავაჲ (კლვაჲ I) დიდი იღუმეას“ O, **ეს. 34,6;** „არა ქმნა კლვაჲ სახლსა შინა“ G, **II შჯ. 22,8;** „ვითარცა ცხოვარი კლვად მიიგუარა“ **ეპ. კჳპრ.-აღვს. 226,1.** იხ. დაკლვა, კაც(ის)-კლვა, კაცის-მკლველი, მკლველი, მოკლვა, მომკლველი, საკლველი, ძმათ-მკლველი.

**კლვად-ი** დასაკლავი: „დამწყსენით ცხოვარნი იგი კლვადნი“ O, **ზაქ. 11,4.**

**კლიტე** საკეტი, ბოქლომი: „მიგცნე შენ კლიტენი“ **მთ. 16,19;** „დაჰმალენით კლიტენი მეცნიერებისანი“ **ლ. 11, 52;** „დავაგენ მას კლიტენი და ბჭენი“ M, **იობ 38,10:** „მოიღეს კლიტე და განაღეს“ M, **მსჯ. 3,25;** „პირსა შენსა შეაბ ბჭეებ და კლიტეებ“ O, **ზირ. 28,30.**

**კლიტეთა განსაღებელ-ი** გასაღები: „კლიტეთა განსაღებელნი ესერა ჩემ თანა არიან“ **ლიმ. 53,22.** იხ. დაკლეტა, კლიტის-კლიტე.

**კლიტეთ-მპყრობელ-ი** გასაღების მქონე: „კლიტეთმპყრობელმან სასუფეველისა ცათაჲსამან“ **მრთ. A, კ. იერ.-სული წმ. 166.** იხ. მპყრობელი.

**კლიტის-კლიტე:** „კლიტის-კლიტე აქმნეს კართა... და ღამე განაღეს კარი“ **Q—240,209.** იხ. კლიტე.

**კლიტულ-ი** დაკეტილი, კლიტედადებული: „ამას ღამესა განპარულ არს იგი საპყრობილით და კლიტეთა განსაღებელნი ესერა ჩემ თანა არიან. და კარი კლიტული ვპოვე“ **ლიმ. 53,23.**

**[კლულ-ი]** იხ. დაკლული.

**კმა** საკმარისი: „აღირაცხოს... უკუეთუ აქუს, რაჲთა კმაეყოს მას აღსრულებადმდე“ **ლ. 14,28;** „კმა არს ესე ჩემდა“ O, **ზირ. 5,1;** „კმა არს, დააყენე ჴელი შენი ამიერითგან“ O, **II მფ. 24,16.**

**კმაობა** იხ. კმა; თჳთკმაობა.

**კმასაყოფელ-ი** «ნუყიერი»: „ცხოვრებაჲ თჳთ კმასაყოფელი მუშაკისა დატკბეს“ pb., — „ცხორებაჲ ნუყიერთაჲ საქმითა ჴელთა მისთაჲთა დამტკიცნეს“ O, **ზირ. 40, 18.** იხ. საყოფელი.

**კმა-ყოფა:** „ვერ კმა-ეყო საცთური ესე ღმერთსა თანა“ O, **სიბრძ. სოლ. 14,22;** „არღა კმა-გეყოა ძუელი იგი სიბრმჱ მამათა თქუენთაჲ“ **კ. იერ.-გამოჩ. ჯუარ. 239,21;** „კმა-ყავ მტერობაჲ“ O, **ზირ. 28,6.** იხ. ყოფა.

**კმოდე** იხ. კბოდე.

**კნინ** «მცირედ-ღა», «მცირედ»: „კნინ“ C,—„მცირედ-ღა“ DE, **ი. 16,16;** „წარვიდა კნინ“ C,—„წარვიდა მცირედ“ DE, **მრ. 14,35;** „საქმესა მას მისსა კნინ ჰშურე“ O, **ზირ. 6,20;** „არა კნინ მაგინა მე“ **ბაბ. 46,13;** „ვითარცა კნინ წარვლე მათგან, ვპოვე იგი“ O, **ქება 3,4.**

**კნინ ერთ-ღა და** ცოტაღა: „კნინ ერთ-ღა და დამცა-ემკჳდრა ჯოჯოხეთს სული ჩემი“ **ფს. 93,17.**

**კნინ-ღა** თითქმის: „კნინ-ღა თუ გიჩნდა“ O, **II მფ. 12,8;** „კნინ-ღა“ **ი. 16,17;** „სოფელნი ჭირსა შინა იყვნეს და კნინ-ღა უკაცრულ“ **ი.-ე. 42,7.**

**კნინ-ღა და** თითქმის: „კნინ-ღა და შემიძრწუნდეს ფერჴნი ჩემნი“ **ფს. 72,2;** „აღრიცხუვაჲ კნინ-ღა და შეუძლებელ არს“ **ი.-ე. 28,33.**

**კნინ-ი** ცოტა, მცირე: „ყოველი იგი ერი მის თანა კნინითგან მიდიდადმდე (აღვიდა)“ O, **IV მფ. 23,2;** „კნინით მათითგან ვიდრე დიდად მათდამდე ყოველთა აღასრულეს უშჯულოებაჲ“ I, **იერემ. 6,13;** „მარადის გულმწყრალ არნ საქმესა ზედა კნინსაცა და დიდსაცა“ **მ. სწ. 239,16.** იხ. დაკნინება, კნინაკი, კნინ-კჵინი, უკნინესი, შეკნინება.

**კნინაკ-ი** უმცირესი: „ნუ შეურაცხ-ჰყოფთ ერთსა კნინაკთა ამათგანსა“ **მთ. 18,10** იხ. კნინი.

**კნინ-კნინ-ი** ცოტ-ცოტა: „თესლიცა იგი მისი კნინ-კნინითა აღვჴოცო“ **ბაბ. 46,18.** იხ. კნინი.

**კნინოდენ-ი** მცირეოდენი: „არარაჲ ოდეს ვისგან აიღო კნინოდენიცა“ **მ. ცხ. 114г;** „არცა თუ კნინოდენსა ვხედავ ჩემ შორის კეთილსა“ **მ. ცხ. 275г.** იხ. ოდენი.

**კნისობა:** „პოვეს ერისთავი სპარსთა ველსა გარე და კნისობდა" **ქ. ცხ. 19,2.**

**კოდა** დაჭრა: „რომელი კოდდეს შეშასა, იჭირვოდის მას ზედა" O, **ეკლ. 10,9;** „ყოველნი გამოქანდაკებულნი მისნი დაკოდნენ" O, **მიქია 1,7. იხ.** აღმოკოდა, გამოკოდა, დაკოდა, მოკოდა, ოქროკოდილი.

**კოვზ-ი:** „ფეშხუემი კოვზითურთ და ბრწკლით" **ი.-ე. 22,25.**

**კოვზ-ი ზღჳსა-ჲ** ზღვის ლოკოკინა: „სხჳსა თესლისაჲ არს ქეცეანი იგი, ვითარცა ლოფოთქინი... და კოვზი ზღჳსაჲ" **ბ. კეხ.-ექუს. დღ. 97,18.**

**კოიტ-ი** «ბუკიოტი», charadrius: „არა შჭამნეთ... კოიტი და მსგავსნი მისნი" G,—„არა შჭამოთ... ბუკიოტი და მსგავსი მათი" O, **ლევიტ. 11,19.**

**კოკა** ჩაფი: „გუამი მისი მსგავს არს თაფლისა კოკასა" H—**622,1v;** „აჰკიდა... კოკითა ზეთი" O, **ივდ. 10,5;** „იყვნეს მუნ ჭურჭელნი ორნი, კოკანი ცალიერნი" **მ. ცხ. 265v;** „გაკუეთილი შეუქმნეს... კოკაჲ ერთი ღჳნოჲ თუესა შინა" **ი.-ე. 41,13;** „მიიღიან... კოკითა წყალი" **სს.* 366r.**

**კოლობ-ი:** „ერთი კოლობი ემოსა უსაჴელოჲ და მკირე კინდოჳი იყო მჴართა მისთა" Ath.—**12,228v.**

**კოლოფ-ი** «კარტალი», «კალათი»: „შთაასხ იგი კოლოფსა" M,—„შთასდვა (ნაყოფი) კარტალსა" G,—„შთადვა იგი კალათსა" pb., **II შჯ. 26,2;** „მოიხუენ კოლოფნი შენნი... და აღავსნა საბლარდნელისაგან თჳსისა" **ლიმ. 98,30.**

**კოლტ-ი** ჯოგი, გროვა: „იყო მუნ კოლტი ღორთაჲ მრავალი, მძოვარი მთასა გარე" **ლ. 8,32.**

**კომს-ი** მთავარი: „კომსი ვინმე მოვიდა ხილვად მისა" **მ. ცხ. 214r.**

**კონა** დასტა: „მოიღეთ კონაჲ უსუპი და დააწეთ სისხლსა მას" O, **გამოსლ. 12,22;** „შეკრა კონაჲ დიდი (ბაიაჲსაჲ)" **მ. ცხ. 191v;** „განვჰჴსნი კონასა და შეკრულსა მხლისასა" **მ. ცხ. 327r.**

**კონიონ-ი** conium maculatum: „კონიონსა შაშუნი ძოვენ" **ბ. კეხ.-ექუს. დღ. 67,29.**

**კონქ-ი** «საბანელი»: „მოიღო წყალი, შთაასხა კონქსა" C,—„მოიღო წყალი და შთაასხა საბანელსა" **ი. 13,5.**

**კონცხ-ი** «ჭორტი», «ღუერფი», ყორე, ქვაყრილი, ღირღოვანი: „აღადგეს მას კონცხი ქვათაჲ დიდი" G,—„აღდგეს მის ზედა ჭორტი ქვისაჲ დიდი" M, **ისუ ნ. 7,26;** „შთააგდეს იგი მთხრებლსა (გუბსა M) და აღადგეს მას კონცხი ქვათაჲ" G,—„და აღადგინეს მის ზედა ღუერფი დიდი ქჳშისაჲ" M, **ისუ ნ. 8,29;** „კონცხნი კლდისანი, ერთი იმიერ და ერთი ამიერ" O, **I მფ. 14,4.**

**კორალიონ-ი** მარჯანი, coralium: „კორალიონი, ქვაჲ პატიოსანი" **ბ. კეხ.-ექუს. დღ. 105,2.**

**კორდ-ი** «ოჴერი»: „იყჳნეს... ვითარცა კუეები კორდსა ზედა ველსა" pb.,—„იყვნეს... ვითარცა კუეები ოჴერსა ქუეყანასა" O, **ოვსე 12,11. იხ.** განკორდება (-ული).

**კორკოდინოს** crocodilus: „მტერ არს კორკოდინოს მძჳნვარისა" **ფიზ. XXVIII, 3.**

**კორონს-ი** ჩანახი: „შეკრიბეს მწყერ-მარჴილი... ათი კორონსი" G, **რიცხ. 11,32.**

* წყარო ფანქრითაა მიწერილი (რედ.).

**[კორტნა]** იხ. დაკორტნა.

**კორძ-ი** მუხლი: „შეირტყის სარტყლად წუელამან იფქლისამან კორძი იგი თჳსი, რაჲთა თავს-იდვას სიმძიმე თავისაჲ, რაჲამს არნ იგი სავსე იფქლითა და მოდრკის იგი ქუეყანად" **ბ. კეხ.-ექუს. დღ. 66,31.**

**კორხიმლ-ი** «ზღურბლი», კარის ქუსლი: „ვითარცა კარი რაჲ იქცევინ კორხიმლსა ზედა" O,—„ვითარცა კარი იქცევის ზღურბლსა ზედა" pb., **იგ. სოლ. 26,14.**

**კოსაკ-ი** ქოსა: „იყო კაცი ბრძენ და ხილვით კოსაკ, რამეთუ ჰგონებდესცა ჰურიანი იგი, ვითარმედ საჭურისი არს" **წწტყ. 106.**

**კოტორ-ი** (კოტრისა) ლუკმა; ნატეხი, «ნამუსრევი»; ნახევი: „ამან კოტრისა პურისათჳს განსცეს კაცი" O,—„ესევითარნი ნამუსრევისათჳს პურისა მისცემს კაცსა" pb., **იგ. სოლ. 28,21;** „ვერ გამოხჳდე მიერ, ვიდრე არა მისცე დანგისა კოტორი" **მთ. 5,26;** „არარაჲ ემოსა, გარნა კოტორი ძაძისაჲ" **ბალ. 85,19.**

**კოტჳლ-ი** «გუერდი», ქსესტი, საწყაო: „ათნი კოტჳლნი არიან ღომ(ო)რ" G,—„ათი გუერდი არს გომორ" O, **ეზეკ. 45,14.**

**კოშ-ი** ხისა და გოგრის თასი (საბა): „პოვეს (სენაკსა) სტამნითა წყალი და ერთი ქოთანი და კოში" **ლიმ. 88,20.**

**კოშკ-ი** გოდოლი, ბურჯი (ზოდიაკოსი): „ვარსკულავნი ესე აღიძრნიან და შეერიჳიან ვარსკულავთა ამის კოშკისათა" **ბ. კეხ.-ექუს. დღ. 83,29;** „ჰგონებნ კოშკთა ოთხ-კედელთა მრგულად" **ბ. კეხ.-ექუს. დღ. 91,27.**

**კოცნა** ამბორება: „აკოცის პირსა მისსა" O, **II მფ. 15,5;** „ფერჴთა გაკოცო" **ბაბ. 46,8;** „ზედაჲს-ზედა აკოცებნ" **მ. ცხ. 158v;** „იკოცნებოდეს და შეიტკბობდეს ურთიერთას" **სს*. 303r.**

**კოცნა** ამბორი: „ვიხილე კოცნასა ამის მეძავისა თანა" **სს*. 203r.**

**კოწოლ-ი** «ნათხზენი», «თხზული თმათაჲ», ნაწნავი: „უკუეთუ დაქსოვო შჳდი ესე კოწოლი თავისა ჩემისაჲ საგუასალსა თანა" M,—„უკუეთუ დააქსოო შჳდი ნათხზენი თავისა ჩემისაჲ საგუასლსა თანა" **მსჯ. 16,13;** „დაჰყჳნა შჳდივე იგი კოწოლი თავისაჲ" M,—„დაჰყჳნნა შჳდნი ნათხზენნი თავისა მისისანი" G, **მსჯ. 16,19;** „კოწოლნი მისნი ვითარცა ხჱ დანაკის-კუდისაჲ" O,—„თხზული თმათა მისთაჲ ვითარცა ჭედილი, შავ ვითარცა ყორანი" M, **ქება 5,11.**

**კოჭ-ი** talus lusorius: „მეყსეულად განემტკიცნეს ფერჴნი მისნი და კოჭნი" **საქ. მოც. 3,7;** „კოჭამდე ვსცნობდ, თუ არს წყალი" **მ. ცხ. 423v;** „უბრძანა... განჴურეტაჲ კოჭთა მისთაჲ" **ფლპ. მოც. 5 12;** „განუჴურიტნეს ტყავი კოჭთა მათთაჲ" **რიფს. 177,18.**

**კოჭან-ი** მაჭიკი, ventriculus: „მიეცენ მღდელსა მას ნაწილად აღსაბმელი და ღაწუნი კოჭანითურთ" M, **II შჯ. 18,3.**

**კოჭობ-ი** (კოჭბისა) ქოთანი: „დამოჰკიდეს ყელსა ჩემსა შებლალულები კოჭბები" **მ. ცხ. 348r.**

**კოხლიოს** concha: „ლოფოთქინმან, რომელსა ჰრქჳან კოხლიოს" **ბ. კეხ.-ექუს. დღ. 105,11.**

* წყარო ფანქრითაა მიწერილი (რედ.).

**კრავ-ი** «ტარიგი», ბატკანი: „მოიყვანეთ... კრავი წელიწდეული“ G,—„მოიბთ... ტარიგი წელიწდეული“ O, **ლევიტ. 9,3**; „წარგავლინებ თქუენ ვითარცა კრავთა შორის მგელთა“ **ლ. 10,3**; „ძოვდეს მგელი კრავთა თანა“ I, **ეს. 11,6**; „მოსცემდა ხარკსა... ას ათასსა კრავსა“ O, **IV მფ. 3,4**.

**კრას** ყვა-ყვა: „ჴმობდეს (ყორანნი) დაუცადებელად: კრას-კრას“ **მ. ცხ. 394r**.

**კრება** «შეკრება», «რჩევა», შეგროვება: „კრებდეს ნაბიჭევსა ტაბლასა ჩემსა ქუეშე“ M,—„შეკრებულნი ქუეშე კერძო ტაბლისა ჩემისა“ G, **მსჯ. 1,7**; „ვკრიბო თავი ჴუვილისაჲ“ M,—„შევკრიბნე ჴუვილნი“ G, **რუთ 2,2**; „ვკრიბო თავი და შევკრიბო მჭელეულსა შორის“ O,—„ვარჩევდე და შევჰკრებდე მჭელეულთა შორის“ G, **რუთ 2,7**; „პოეა ვენაჴი... კრიბა მას შინა ნოჭი, სავსე წინამოჲთა“ **IV მფ. 4,39**; „ძენი მათნი კრებენ შეშასა“ I, **იერემ. 7,17**; „იკრიბნა ქვანი და იწყო სისრად“ **სს*. 352r**.

**კრება** შეკრება; დღესასწაული, დღეობა; ყრილობა: „დღესასწაულთა და კრებათა იყოს მანანაჲ და ცხობილი“ O, **ეზეკ. 46,11**; „კრება და ამბოხი განმრავლდებოდა“ **რიფს. 169,37**; „მოვიდა... წმიდისა მისგან კრებისანი კიდჲსაჲ“ **არსტ. 64,7**; „ბრწყინვალე არს დღეს ჩუენთჳს კრებაჲ ესე“ **ოქრ.-მარხ. და იონ. 443,27**; „რაჲ-მე ჰყოთ დღეთა კრებისათა, დღეთა დღესასწაულისა უფლისათა?“ O, **ოვსე 9,5**; „კრებაჲ ყო ძემან ადერისმან“ O, **IV მფ. 6, 24**; „ყო... კრება დიდ“ O, **III მფ. 8,65**. იხ. აკრება, გამოკრება, გა(ნ)კრება, გარემოკრება, დაკრება(-ილი), დამკრებელი, დასაკრებელი, ერის-კრება, თესლის-მკრებელი, კრებული, კრებულება, მიკრება, მკრებალი, მკრებელი, მოკრება, საკრებელი, საკრებულო, უბიწოდ-კრებული, შეკრება, შემოკრება, შთაკრება, წიაღ-მოკრება.

**კრებულ-ი** «ეკლესია», შეკრებილნი; სამსჯავრო, კრება; გუნდი, «შესაკრებელი», «ერი», სიმრავლე; მონასტერი: „შორის კრებულსა მრავალსა გიგალობდე შენ“ Ꮯ,—„შორის ეკლესიისა გიგალობდე შენ“ Ꮭ, **ფს. 21,23**; „უთხარ კრებულსა“ **მთ. 18,17**; „იყო ყოველი იგი კრებული ერთბამად ოთხ ბევრ“ I, **II ეზრა 2,64**; „წარიყვანა იგი ოზია კრებულისა მისგან სახიდ თჳსა“ M, **ივდ. 6,19**; „ერთი იგი იყო ხუციკთა კრებულისაგან“ **იზტ. 122,31**; „თანამდებ იყოს იგი კრებულისა“ **მთ. 5,22**; „დაადგინნეს შორის კრებულსა“ **საქ. მოც. 5,27**; „განჴადე კრებულისაგან ბილწი“ O, **იგ. სოლ. 22,10**; „არა დავჯდე კრებულსა შორის მათსა, რაჟამს ლაღობედ“ O, **იერემ. 15,17**; „კრებული განწყობილთაჲ“ O,—„შესაკრებელი განწყობილისა“ pb., **ეს. 22,6**; „მივავლინო... მჴედრებითა და კრებულითა ნათესავთა მრავალთაჲთა“ O,—„მოვავლენ... ცხენოსნებისა და შესაკრებელისა ნათესავთა მრავალთასა ფრიად“ pb., **ეზეკ. 26,7**; „შეიკრიბონ კრებული ერისა ძლიერთაჲსა“ O,—„შეკრიბონ ერი ძალთა მრავალთაჲ“ pb., **დან. 11,10**; „შორის კრებულსა მას“ **თეოდ. 354**; „რომელი იყო წინამძღუარი კრებულისაჲ“ **მ. ცხ. 166v**. იხ. კრება.

**კრებულება**: „კრებულებაჲ ვარსკულავთაჲ განჰმზადა“ H—**341,797**. იხ. კრებული.

**კრეტსაბმელ-ი, კრედსაბმელ-ი** «ეზო», «კერთსაბმელი», ფარდა: „კრეტსაბმელი იგი... განიპო ორად“ **მთ. 27,51**; „განიპო კრეტსაბმელი იგი ტაძრისაჲ მის შორის“ DE,—„განიპო ეზოჲ ტაძრისაჲ მის ორგან“ C, **ლ. 23,45**; „აჰა ესერა კრეტსაბმელი (კერთსაბმელი I) და სუეტები გარემო ეზოსა მას“ O, **ეზეკ. 40,17**; „ნუ მოიგებ დიდფასისა კრეტსაბმელსა სალოცავსა შინა შენსა“ **მ. ცხ. 173r**; „კრედსაბმელი იგი და კლდენი ვითარ განსთქდეს?“ **საკ. წიგნ. II 18,13**; „უკუნ იყვნედ კრედსაბმელნი, რაჲთა გამოჩნდეს უხილავი იგი“ **ბ. კეს.-ექუს. დღ. 54,22**. იხ. საბმელი.

**[კრეხვა]** იხ. განკრეხვა, მკრეხ(ვ)ელი.

**კრვა** შეკვრა; დაკვრა: „ჰკრევდით მჭელეულთა შოვრის ველსა“ O, **დაბ. 37,7**; „სენაკი ესე სამჭედლოჲ არს, ერთსა ურոსა ჰკრევდი“ **მ. ცხ. 101v**.

**კრულ-ი** შეკრული, შებორკილებული; პატიმარი: „კრულნი მოიყვანნეს იერუსალემდ“ **საქმ. მოც. 9,2**; „კრულნი ჴელთ-ბორკილითა მივიდენ შენდა“ I, **ეს. 45,14**; „რომელმან განჴსნის კრულნი“ **ფლკტ. 140,34**; „კრულ იყვნეს იგინი გლახაკებითა ვითარცა რკინითა“ **ფს. 106,10**; „ბრძანა ყოველთა მათ კრულთაჲ ცეცხლითა დაწუვაჲ“ **პავლე მოც. 51,17**. იხ. აღკრვა, გამოკრვა, დაკრვა (-ული), კრული, კრულება, პირის-აღკრვა, დაკრვა, პირის შეკრვა, შეკრულება, წარკრვა.

**[კრთობა]** იხ. [განკრთობა], განსაკრთობელი.

**[კრთოლვა]** იხ. [განკრთოლვა], განსაკრთოლველად.

**კრთომა** «აღმღერა», შეკრთომა, შეშინება: „ჰკრთებოდა ყრმაჲ იგი მუცელსა მისსა“ DE,—„აღიმღერნა ყრმამან მუცელსა მისსა“ C, **ლ. 1,41**; „კრთოდეს ყრმანი იგი მუცელსა მისსა“ O, **დაბ. 25,22**; „ჰურიანი ჰკრთებოდეს სიტყუასა მას“ **ფიზ. X, 4**. იხ. აღკრთომა, აღმოკრთომა, გამოკრთომა, გა(ნ)კრთომა, განმაკრთობელი, მკრთომალე.

**კრიტის-ი** «ბჭე»: „აჰა ესერა მე დღეს მოცალე ქმნილ ვარ და ბჭე და კრიტის“ **მ. ცხ. 225r**.

**[კრკჳნვა]** იხ. გამოკრკჳნვა.

**კროკონ-ი** ზაფრანი, crocum: „მომიპკურებიეს სარეცელი ჩემი კროკონითა“ O, **იგ. სოლ. 7,17**.

**კრტნა** იხ. დაკრტნა.

**კრულ-ი** ქისა: „კრული ვეცხლი წარიღო ჴელითა მისითა“ O, **იგ. სოლ. 7,20**. იხ. კრვა.

**კრულება** შეკრულობა, პყრობილება, საკვრელი, ბორკილი, «საკრველი»; ჩაგვრა; შეჩვენება, წყევლა: „განეჴსნა კრულებაჲ იგი ენისა მისისაჲ“ C, **მრ. 7,35**; „კრულებანი და ჭირნი მელიან მე“ **საქ. მოც. 20,23**; „ნუ გეწყინებიედ შენ კრულებანი იგი მისნი“ O, **ზირ. 6,26**; „მიგეცნენ შენ კრულებანი და შეგკრან შენ მათ შორის“ I, **ეზეკ. 3,25**; „განუჴსნა კრულებანი და ფერჴნი მათნი“ **ვარ. 804**; „მონასა ძჳრის-მოქმედსა კრულებამან და გუემამან (მოდრიკნიან ქედნი)“ O,—„მონასა ბოროტსა საკრველი და წყლულება (მოსდრეკენ ქედსა)“ pb., **ზირ. 33 (30),27**; „განგჴსნეს შენ ამის მძიმისა კრულებისაგან“ **ლიმ. 104,4**. იხ. კრვა.

**კრულთ-სამცველო** «საპყრობილე»: „მიხადეს სამფსონი სახლით კრულთ-სამცველოსაჲთ“ G,—„მოუწოდეს

* წყარო ფანქრითაა მიწერილი (რედ.).

სამსონს სახლისაგან საპყრობილისა“ M, მსჯ. 16,25. იხ. სამცველო.

**კრულ-ყოფა** «შებორკილება»; შეჩვენება, დაწყევლა: „კრულ-ყო იგი“ C,—„შებორკილა იგი“ DE, მრ. 6,17; „კრულ-მყო“ ლიმ. 103,10. იხ. ყოფა.

**კრჩხიალება** შეკივილი: „ესმა, მეყსეულად იკრჩხიალ-ნა და თქუა“ ქ. ცხ. 94,7.

**კრძალება** რიდება: „გაკრძალებდი ყოვლითა ძალითა ჩემითა და განგაშორებდ მისგან“ ბალ. 101,8; „ბოროტსა აკრძალებდეს“ მ. სწ. 102,22. იხ. შეკრძალება.

**კრძალვა** «ხილვა», «გულება», «დაცვა», ფრთხილობა, დაკვირვება, მიხედვა, რიდება, «განწონა»: „ხოლო თქუენ ეკრძალენით“ C,—„ხოლო თქუენ იხილეთ“ DE, მრ. 13,23; „ეკრძალენით, ნუ ვინმე გაცთუნნეს თქუენ“ DE,—„იგულეთ, ნუ ვინ გაცთუნნეს თქუენ“ C, მთ. 24,4; „ვეკრძალო მე უშჯულოებისა ჩემისაგან“ T,—„დავიცვა მე უშჯულოებისა ჩემისაგან“ ფს. 17,24; „ეკრძალენით ქველის-საქმესა თქუენსა“ მთ. 6,1; „ეკრ-ძალენ, ნუუკუე დაეცეს“ I კორ. 10,12; „თანამწოლისა-გან შენისა ეკრძალე თხრობად რაჲსამე მას“ O, მიქ. 7,5; „ეკრძალენით თავთა თქუენთა კაცთა ამათთჳს“ საქ. მოც. 5,35; „ეკრძალებოდეთ უკუე, კეთილად, ვითარ-ძი ხჳდოდით“ ეფეს. 5,15; „ეკრძალე საკითხავსა“ I ტიმ. 4,13; „ეკრძალებინ სამოსელსა მას თჳსსა“ მრთ. D, ქ. იერ.-ალდგ. 113; „ეკრძალებინ თავსა თჳსსა“ მრთ. A, ქ. იერ.-ხინან. 66; „რომელსა ესმეს მისი, ეკრძა-ლებოდის მისგან“ O, ზირ. 22,32; „ეკრძალე თავსა შენსა“ pb,—„განწონე შენ თჳთ“ O, III ეზრა 4,49.

**კრძალვა** სიფრთხილე, დაცვა, გაგონება: „კრძალ-ვით მოუჴდეთ მას“ ქ. იერ.- ნათლდ. 84,11; „ამცნო... კრძალვით დამარხვაჲ მათი“ B, ხბსტ. 128,20; „კრძალვაჲ შჯულისაჲ—სიმტკიცჱ უჴრწნელებისაჲ“ O, სიბრძ. სოლ. 6.19; „ჯერ-არს უმეტესად კრძალვაჲ ჩუე-ნი“ ჰებრ. 2,1; „არცა ინებეს ჩემთა ზრახვათა კრძალვაჲ“ O, იგ. სოლ. 1,30.

**კრძალულ-ი** «უშიში»: „ალაგნი კრძალულნი აჩუენენ“ O, სიბრძ. სოლ. 14,3; „დაშჯდე შენ ადგილსა კრძალულ-სა და უშიშსა“ მ. სწ. 117,31. იხ. აღკრძალვა, გამოკრ-ძალვა, განკრძალება, განკრძალვა (-ული), განუკრძალველი (-ად), დაკრძალვა, კრძალულად, მოკრძალვა, საკრძალავი, უკრძალველად, უკრძალულოება, შეკრძალვა.

**კრძალულად** სიფრთხილით: „წარიყვანეთ კრძალუ-ლად“ მრ. 14,44; „კაცი მორჩილი კრძალულად იტყჳნ“ O, იგ. სოლ 21,28. იხ. კრძალვა.

**კრძალულება** სიფრთხილე, მორიდება; შიში; გულ-მოდგინება: „დიდითა კრძალულებითა ვბრძანე ყო-ფად და აღსრულებად ამის ყოვლისა“ O, I ეზრა, 6,34; „გამოზარდნა ქუეყანამან... კრძალულებით“ I, ეს. 34,15; „(შირიმი), რომელი დაბეჭდულ იყო კრძალულებით“ ფლკტ. 160,4; „რავდენი მცველობა და კრძალულება არს“ ოქრ.- მარხ. და იონ. 101,10; „ილჳძებდით ყოვლითა კრძალულებითა“ ეფეს. 6,18; „კრძალულებისა-თჳს სიტყჳსა ვყავ ესე“ M, ისუ ნ. 22,24; „კრძალუ-ლებით ვსდევ გჳრგჳნსა მას ზეცისა ჩინებისა ღმრთისასა“ ფლპ. 3,14. იხ. კრძალვა.

**კსინვა** «წით», სუსხვა: „კსინავს მწუხარედ ცაჲ“ C,—„წითს ცაჲ“ DE მთ, 16,2. იხ. მკსინვარე, მკსინვარება, შეკსინვა.

**კსუ** შეუჩვეველი, მოუთვინიერებელი: „არიანცა იგინი კსუ და განუსწავლელ“ ბ. კეხ.-ექუს. დღ. 108,20; „ლბილნი ესე სიტყუანი ჩემნი... კსუ გიქმან ჩემდა მომართ“ თეოდ. სტრ.-საკ. წიგნ. II 42,23.

**კუ, კუვ-ი** testudo: „ვითარცა კუვები ოჴერსა ქუეყა-ნასა და აგარაკსა“ O, ოვსე 12,11.

**კუვ-ი ზღჳსა-ჲ** cetus: „ვაჰანაკრაჲ, კუვი ზღჳსაჲ, ვეშაპ-თევზის მსგავს არს“ ფიზ. XX, 7.

**კუალ-ი** «წესი», გზა-კვალი, ნაბიჯი, ნაკვალევი: „ცით გამოეწყვნეს ვარსკულავნი კუალთა მათთაგან“ G,—„ზე-ცით შეეწყვნეს მათ ვარსკულავნი წესთაგან მათთა“ M, მსჯ. 5,20; „რაჲთა შეუდგეთ კუალთა მისთა“ I პეტრე 2,21; „კუალნი შენნი არა საცნაურ არიან“ ფს. 76,20; „კუალი არს გულისა კეთილისაჲ პირი მხიარული“ O, ზირ. 13,32; „კუდითა თჳსითა კუალსა მას შეჰრყუნის“ ფიზ. II 15; „არა მათვე კუალთა შეუდეგითა?“ II კორ. 12,18.

**კუალსა, კუალთა** «შემდგომად», «უკუანა»: „მიდე-ბად კუალსა იესუსა“ C,—„მიაქუნდა შემდგომად იესუჲსა“ DE, ლ. 23,26; „კუალსა ოქროჲსასა არა შესცთა“ O, ზირ. 34,8; „გამოსრულ ვართ კუალსა შენ-სა“ O, დან. 3,41; „ვლენან კუალთა ღმერთთა უც-ხოთასა“ O,—„ვლენან უკუანა ღმერთთა უცხოთასა“ I, იერემ. 11,10; „ჰნებავს კუალსა ჩემსა შედგომად“ მთ. 16,24. იხ. გამოკულევა, კუალის-კუალ.

**კუალად, კულად** «მერმე», «მეორედ», «მართლუკუნ», ისევ, კიდევ: „კუალად“ DE,—„მერმე“C, მრ. 3,20; „რაჲსა გნებავს კუალად (მეორედ C) სმენად?“ ი. 9,27; „გუალე, კუალად წარვიდეთ ჰურიასტანად“ DE,—„მოვე-დით, მივიდეთ მერმე ჰურიასტანდ“ ი. 11,7; „მერმე მუნვე მოვიდეს კუალად ერთიერთისა“I, დან. 13,14; „კუალად ვიწყო თავთა თჳსთა წამებად“ II კორ. 3,1; „უკუ-იქეც კუა-ლად“ T,—„უკუ-იქეც მართლუკუნ“ Ղ, ფს. 113,5; „კულად მსგავს არს სასუფეველი ცათაჲ სათრომელსა“ მთ. 13,47.

**კუალად-გება** «მიცემა», დაბრუნება, გარე-შეცვა, და-მტკიცება: „კუალად-აგო ვეცხლი დედასა თჳსსა“ G,—„მიგცე შენ იგი... დედასა თჳსსა“ M, მსჯ. 17,4; „კუა-ლად-ვაგო ისრაელი საძოვარსავე თჳსსა“ M, მსჯ. 17,4.

**კუალად-გება** «ნაცვლის-მოგება»: „აღუთქუა მან სამ-სახურებელი იგი უფლისაჲ კუალად-გებად“ O, I ეზრა 4,44; „ჯერ-არს შეწყნარებად ვიდრე ჟამადმდე კუალად-გე-ბისა ყოველთა, რომელთა იტყოდა“ საქ. მოც. 3,21; „მასვე სასყიდლისა კუალად-გებასა... განვრცენით თქუენცა“ II კორ. 6,13; „დღჱ იგი კუალად-გებისა ღმრთისა ჩუე-ნისაჲ“ O,—„დღე ნაცვლის-მოგებისა ღმრთისა ჩემისა“ pb., ეს. 61,2; „ყოველმან შჯულისა გარდამავალმან და ურჩმან მოიღოს საშჯელისა კუალად-გებაჲ“ ჰებრ. 2,2. იხ. გება.

კრჩხიალი — კივილი

**კუალად-მიგება** სანაცვლოს მიცემა: „არა წარუწყმდების იგი, არამედ კუალად-მიეგების იგი მრავალ ნაწილად“ **ბ. კეს.-ექუს. დღ. 39,26**. იხ. მიგება.

**კუალად-მიცემა** «მიცემა», მიბრუნება: „კუალად მისცა ათას და ასი იგი ვეცხლი დედასა თჳსსა“ M,—„მისცნა ათასნი და ასი ვეცხლნი დედასა თჳსსა“ G, **მსჯ. 17,3**. იხ. მიცემა.

**კუალად-მოგება** «განცოცხლება», გამრთელება; განმართვა, «აღგიდ-გება»: „კუალად მოეგო ჴელი იგი“ DE,—„განცოცხლდა ჴელი იგი მისი“ **G, მრ. 3,5**; „კუალად-მოეგო და ჰხედვიდა ბრწყინვალედ ყოველთა“ **მრ. 8,25**; „კუალად-მოაგოს ყოველი“ DE,—„აღგიდაგოს ყოველი“ C, **მრ. 9,2**. იხ. მოგება.

**კუალად-ქცევა** მობრუნება: „არა კუალად-ვიქეც“ **თომა მოც. 19,12**. „**კუალად-ქცევასა** შენსა მუნვე არღარა იგი გყავს მძლურად“ **მ. ცხ. 262v**. იხ. ქცევა.

**კუალად-შეყოფა** მობრუნება, «მოქცევა»: „ვერ ეძლო კუალად-შეყოფად მისა“ O,—„არღა ძალ-ედვა მოქცევად იგი თჳსდა“ **pb., III მფ. 13,4**. იხ. შეყოფა.

**კუალის-კუალ** კვალდაკვალ, უკან: „აღვიდეს კუალის-კუალ“ G, **მსჯ. 4,10**. იხ. კუალი.

**კუალს-დგინება** «მოზავებულ-ყოფა»; წარმართება: „რაჲთამცა კუალს-ადგინა იგი“ O,—„რომელმანცა მოზავებულ-ყო იგი“ **pb., ეს. 40,13**; „ბრძენთა კაცთა მცირედნიცა სიტყუანი შემძლებელ არიან კუალს-დგინებად“ **ოქრ.-მარხ. და იონ. 110,28**. იხ. დგინება.

**კუალ-ყოფა** გამოკვლევა: „გამოვაცხადოთ, რომელი-იგი კუალ-ყვეს ბრძენთა მათ“ **გრ. ნოს.-კაც. აგებ. 220,32**. იხ. ყოფა.

**კუამლ-ი** კვამლი, «ორთქლი»: „აჴდა კუამლი რისხვასა მისსა“ **ფს. 17,9**; „ესე არს კუამლი გულის-წყრომისა ჩემისაჲ“ **I, ეს. 65,5**; „სისხლი და ცეცხლი და არმური კუამლისაჲ“ **O, იოვ. 2,30**; „კუამლი იოტებს ფუტკართა“ **მ. ცხ. 115r**; „დაფაროს კუამლმან მან სალხინებელი“ **pb.**,—„დაფაროს ორთქლმან საკუმეველისამან სალხინებელი“ **G, ლევიტ. 16,13**. იხ. დაკუმევა, კუმევა, კუმოლვა, მკუმოლვარე, საკუმეველი.

**კუართ-ი** «სამოსელი», «შესამოსელი», ტანსაცმელი, პერანგი: „დამოიპო კუართი თჳსი“ C,—„დაიპო სამოსელი თჳსი“ **DE, მრ. 14,63**; „მოგცე... ოცდაათი კუართი“ M,—„მიგცნე... ოცდაათნი შესამოსელნი“ **G, მსჯ. 14,12**; „კუართსა ჩემსა ზედა განიგდეს წილი“ **მთ. 27,35**; „რომელსა უნდეს... კუართისა შენისა მიღებად“ **მთ. 5,40**; „მოჰკუეთნა კალთაკნი კუართისა მათისანი“ **O, II მფ. 10,4**. იხ. განკუართვა, ნიფხავ-კუართი, შეკუართვა.

**კუართ-დაპებულ-ი** სამოსელდახეული: „ოთხმეოცნი.., წუერყჳნულნი და კუართ-დაპებულნი და მგლოვარენი“ **I, იერემ. 41,5**. იხ. დაპება.

**კუარცხლბერკ-ი, კუარცხლბეკ-ი** კვარცხლბეკი, პოსტამენტი: „კუარცხლბერკია (კუარცხლბეკი E) ფერჴთა მისთაჲ“ **C, მთ. 5,35**; „თაყუანის-ეცით კუარცხლბერკსა (კუარცხლბეკსა Ղ) ფერჴთა მისთასა“ **ფს. 98,5**; „ცაჲ საყდარი ჩემი არს და ქუეყანაჲ—კუარცხლბერკი“ **I, ეს. 66,1**.

**კუბა** «ოთხკუთხედი»: „შევამტკიცი იგი ვითარცა ლოდსა კუბაჲ“ M,—„შეყოფილ არს მისა ვითარცა ლოდი ოთხკუთხედსა ზედა“ **pb., იობ 38,38**.

**კუბასტ-ი** «სამოსელი»: „ფართო ყვნიან კუბასტნი მათნი“ DE,—„ფართო იყვნიან სამოსელნი მათნი“ **C, მთ. 23,5**; „უჩუენებდეს კუბასტებსა და სამოსლებსა ყოველსა“ **საქ. მოც. 9,39**; „აღიკრიბე კუბასტი შენი, გამოაჩინენ წჳვნი შენნი“ **O, ეს. 47,2**; „კუბასტიცა თავსა მისსა მოხეთქა“ **შუშ. VI, 19**; „კუბასტნი შუშანიკისნი და ჴორცნი წულილ-წულილად დაებძარნეს ძეძუსა მას“ **შუშ. VIII, 18**.

**კუბო, კუბა** ფარდა; სასძლო, საქორწილო სახლი; საჩრდილობელი; ტახტრევანი: „ვითარცა პატიოსანი ქალწული უშინაგანესად კუბოდ შემოივლტოდე აქა“ **მ. ცხ. 248v**; „აღაშენა კუბო ჯუარისა“ **ქ. ცხ. 123,4**; „ქმნა ზედა კერძო მისსა (ლუსკუმისა) კუბოჲ“ **H—341,58**; „ენება შესლვაჲ კუბოსა მას შინა, სადა არს ლუსკუმაჲ წმიდისაჲ“ **H—341,84**. „სხუაჲ ვინმე კაცი (დგა) გარეგან კართა მათ კუბოისათა“ **H—341,84**; „განჰმზადეთ საჭედარსა ზედა კუბაჲ ჩემი და შემსუთ მას შინა“ **Sin.—11,187v**.

**კუდ-ი**: „კუდითა თჳსითა კუალსა მას შეჰრყუნინ“ **ფიზ. II, 14**; „კუდითა ნიჩურთა იფარავნ“ **ფიზ. XXIX, 10**; „ვითარცა-იგი ვინ უპყრას ძაღლსა კუდი“ **O, იგ. სოლ. 26,17**. იხ. დანაკის-კუდი, კუდკუეთილი, კუდმოკლე, მოკლეკუდი.

**კუდკუეთილ-ი** პირმოთნე, «მლიქნელი»: „სიტყუა კუდკუეთილ—ჩუკენი“ O, — „სიტყუანი მლიქნელისა ლბილ“ **pb., იგ. სოლ. 26,22**. იხ. კუეთა.

**კუდმოკლე** «მოკლე კუდი»: „ჴბოჲ... კუდმოკლე“ **pb.**,—„ზუარაკი... მოკლე კუდი“ **G, ლევიტ. 22,23**. იხ. მოკლე.

[**კუდოვან-ი**] იხ. დანაკის-კუდოვანი.

**კუდომა** იხ. ზოგი-მომკუდარი, მკუდარი, მკუდრეთი, მოკუდავი, მოკუდინება, მოკუდომა, მომაკუდინებელი, მომკუდარი, მოსიკუდიდი, საკუდინელი, სამკუდრო, სასიკუდინე, სასიკუდინებელი, სიკუდილი, უკუდავი, ძლით-მომკუდარი.

**კუებვა** საზრდო: „უძილებაჲ იგი მისი არნ კუებვასა სამწყსოთასა“ **O, ზირ. 38,27**.

[**კუეთა**] იხ. ასოკუეთილი, აღმოკუეთა, აღმოსაკუეთელი, გამოკუეთა, გა(ნ)კუეთა (-ილი), განკუეთილება, განუკუეთელი, გარდაკუეთა, დაკუეთა, დამოკუეთა, ენაკუეთილი, კუდკუეთილი, მკუეთელი, მკუეთრ, მკუეთრი, მოკუეთა, ნაკუეთი, საკუეთელი, სასო-კუეთილი, სასო-წარკუეთილი, ყურდაკუეთილი, ყურკუეთილი, შეკუეთა, ძარღუკუეთილ-ყოფა, წარკუეთა, წარმოკუეთა, ჩამოკუეთა.

**კუეთება** დატაკება, შებმა, ჯახება; «მომართება»: „ეკუეთა მდინარჱ იგი სახლსა მას“ **ლ. 6,48**; „ოთხნი ქარნი ცისანი ეკუეთნეს ზღუასა მას დიდსა“ **დან. 7,2**; „იგიცა ეკუეთის და იგიცა შემუსრის მისგან“ **O, ზირ. 13,3**; „ეკუეთოს ყრმაჲ მოხუცებულსა“ **I, ეს. 3,5**; „სლვასა ჩუენსა აქა და იქი ვეკუეთებოდით“ **მ. სწ. 25,28**; „ოდესმე ეკუეთნიან და ოდესმე უკუნ-დგიან“ **მ. სწ. 311,5**;

„ეკუეთოს იორდანე პირსა შინა მისსა" pb.,—„მო-და-თუ-ჰმართოს იორდანემან პირსა მისსა" M, **იობ 40,18.**

**კუეთება** შებმა, ბრძოლა: „დაივსების იგი (ბაზმაკი) კუეთებისაგან ჭართაჲსა" **მ. ცხ. 104r**; „ერის-კაცნი პირველსავე მას ზედა კუეთებასა დაეცნეს" **მ. ცხ. 41v.** იხ. დაკუეთება, შეკუეთება.

**კუეთილ-ი** იხ. ასოკუეთილი.

**[კუეთილება]** იხ. განკუეთილება, ორგანკუეთილება, ძარღუკუეთილება.

**კუელ-ი** «გოდორი»: „რავდენი... კუელი აღიღეთ?" C,—„რაოდენი გოდორი... აღიღეთ?" DE, **მრ. 8,9**; „აღავსეს ნამუსრევითა მით ათორმეტი კუელი" C,—„აღავსეს ათორმეტი გოდორი ნამუსრევითა" DE, **ი. 6,13.**

**კუერ-ი** ჩაქუჩი: „ჴმაჲ კუერისაჲ დაუყოფნ ყურთა მისთა" O, **ზირ. 38,30**; „კუერითა და სამშჭულებითა დაამტკიცნეს იგინი, რაჲთა არა შეიძრნენ" I, **იერემ. 10,4**; „მუსმარნი კუერითა ძლით განაწონნა და დაჰმჭუალა მაგრიად" Sin.—**11,29v.** იხ. გამოკუერვა, გამომკუერეელი, კუერვა.

**კუერ-ი** კვერი, კოკორი: „სცემდა... კუერსა ერთსა პურსა და დრონსა ერთსა ჴორცსა... ტაბაკისაგან" O, **II მფ. 6,19**; „მოიღე შენ კუერი ლეღჳსაჲ" I, **ეს. 38,21**; „უბრწყინვალეს იყვნეს უფროჲს კუერსა მზის-თუალისასა" **ბალ. 167,1.** იხ. ლეღჳს-კუერი, სეფის-კუერი.

**კუერექს-ი** დიაკვნის ქადაგება (საბა): „კუერექს ყავ აწ, შვილო ჩემო" **ლიმ. 58,20.**

**კუერვა**: „უზახებდეს ხუროჲ იგი მჭედელსა მას ჭედად, კუერვად, უროჲსა ცემად" I, **ეს. 41,7.** იხ. კუერი.

**კუერთხ-ი** ჯოხი: „კუერთხმან შენმან და არგანმან შენმან მათგან ნუგეშინის-მცეს მე" C, **ფს. 22,4**; „ესავ შენ კუერთხსა მას ლერწმისასა განტეხილსა" I, **ეს. 36,7**; „ჰმწყსნე იგინი კუერთხითა რკინისაჲთა" **ფს. 2,9**; „საჭმელი და კუერთხი (და) ტჳრთი ვირსა" O, **ზირ. 30,25**; „ბრძანა კუერთხითა გუემაჲ მისი" **არსტ. 68,9.**

**კუერთხვა** «გამოძეგუვა»: „გედეონ კუერთხვიდა იფქლვილსა საწნეხელსა შინა" G,—„გედეონ... გამოსძეგუდა იფქლსა კუერთხითა საწნეხელსა შინა" O, **მსჯ. 6,11**.

**კუერცხ-ი** კვერცხი: „გინა თუ კუერცხსა სთხოვდეს, ნუ ღრიაკალი მისცეს მასა?" **ლ. 11,12**; „კუერცხნი ასპიტთანი განტეხნეს" I, **ეს. 59,5**; „კუერცხისა დადებითა და მართჳსა გამოჴდითა დაშუერით" **ფიზ. XI, 19**; „სხჳსა კუერცხსა აცხობს" **ფიზ. XXI, 9**; „მფრინველმან და-თუ-უტევნეს კუერცხნი თჳსნი უნდილად, მართუეთა ვერ გამოისხამს" **მ. ცხ. 197r.** იხ. მეკუერცხე.

**კუეს-ი** რკინა: „კუესი ეცეს რაჲ სალრტილსა, გამოვალს ცეცხლი" **მ. ცხ. 454r.**

**კუეცა** მოკვეცა, მოპარსვა: „იკუეცა მან თმაჲ კენქრეს" **საქ. მოც. 18,18**; „უკუეთუ საძაგელ არს დედაკაცისა კუეცაჲ გინა დაყჳნაჲ, დაიბურენ" **I კორ. 11,6.** იხ. დაკუეცა, მკუეცარი, მოკუეცა.

**კუთ-ი** კუნთი: „მოართუა ბარკალი ერთი კუთითურთ" O, **I მფ. 9,24.**

**კუთნვა** იხ. გამოკუთნვა, განკუთნვა(-ილი), განკუთნება, განკუთნვილება, განსაკუთრებული, საკუთრება.

**კუთნვა** დაკრეფა. იხ. მოკუთნვა.

**კუთხ-ი** «კიდე»: „აღეშენოს... ვიდრე ბჭედმდე კუთხისა" pb.,—„აღიშენოს... ვიდრე ბჭედმდე კიდისათა" O, **იერემ. 31,38.**

**[კუთხედ-ი]** იხ. ოთხკუთხედი.

**კუკულ-ი, კუნკულ-ი** ბერის ქუდი: „მოჰკადეს კუკული თავსა მისსა" **იზტ. 120,27**; „დაბურის კუკულითა პირი თჳსი" **მ. ცხ. 90v**; „ემოსა კუკული ახალი" **მ. ცხ. 166r.** „აღიძარცუა... კუნკული" **მ. ცხ. 340r.**

**კულა** (ზზ.) კვალად, ისევ: „და უკუეთუ კულა ქმნის-და" **ი.-ე. 34,32.**

**კულა** (კავშ.) კი, კიდევ, ხოლო: „მოსენაეთა კულა მოწაფენი ყოველსავე საეროსა სამსახურებელსა გავიდოდიან" **ი.-ე. 43,24**; „სხუაჲ კულა საჭმარი იკონომოსისაგან ითხოვიან" **ი.-ე. 44,25**; „სხუაჲ კულა არა იყო წესი" **ი.-ე. 40,18.** შდრ. კუალად, კულად.

**კულევა** კვალში ჩადგომა, კვალის მიყოლა: „ნუუკუე იკულევდენ მონადირენი" **ფიზ. II,16.** იხ. კუალი.

**კუმ-ი** «აღდეგ»: „ტალითა კუმი, რომელ არს გამოთარგმანებით: ქალა, შენ გეტყჳ, აღდეგ!" **მრ. 5,41.**

**კუმაშ-ი** ქსოვილი: „იავარ-იქმნა... ეგრეთვე განძი და კუმაში" **ი.-ე. 50,20.**

**კუმევა** კმევა: „უკუმევდა საკუმეველსა და უზორვიდის კერპთა" O, **III მფ. 11,8**; „უკუმევდეს ერდოებსა ზედა მათსა" O, **იერემ. 19,13**; „აჰრონ და ძენი მისნი აკუმევედ საკუმეველსა" M, **I ნშტ. 6,49**; „ვიდრე არღა უკუმევიედ ცმელი იგი" O, **I მფ. 2,15.** იხ. კუამლი.

**[კუმინვა]** იხ. აღკუმინვა.

**კუმოლვა** აკვამლება: „მთაჲ იგი სინაჲ კუმოდა ყოვლად" O, **გამოსლ. 19,18**; „შეახე მთათა და კუმოდიან" **ფს. 143,5**; „ნუ გეშინინ... ორთა ამათგან შეშათა მუგუზთა, რომელნი-იგი კუმანან" I, **ეს. 7,4.** იხ. კუამლი.

**კუნესა** კვნესა, ოხრა, «სულ(თ)-თქუმა»: „მთავრობასა ულმრთოთასა კუნესიედ" O, **იგ. სოლ. 29,2**; „ჰკუნესოდი, რაჟამს მოგიჴდენ სალმობანი ვითარცა შობადისანი" O,—„სულთ-ითქუნე მოსლვასა შენდა სალმობათა ვითარცა შობადისათასა" pb., **იერემ. 22,23**; „ყოველი ესე ქალაქი იკუნესის მისთჳს" **ფლკტ. 136,12**; „კუნესოდიან შენ ზედა" O,—„სულთ-ითქუმიდენ შენ ზედა" pb., **ეზეკ. 26,16**; „მღდელნი მისნი კუნესიან" O, **გოდ. იერემ. 1,4.** „ჴმითა **კუნესისა** ჩემისაჲთა შემჴმეს ჴორცნი ჩემნი ძუალთა ჩემთა" **ფს. 101,6**; „დავწევ კუნესით და არა ვპოვე განსუენებაჲ" O,—„დავიძინე სულ-თქუმათა შინა, განსუენება ვერ ვპოე" pb., **იერემ. 45,3.** იხ. გულის-კუნესა, თანა-კუნესა.

**კუნია** რაღაც მხალეულია: „კუნიაჲ... არს იგი მდელოჲ, რომელი ერთვის ძმარსა" **სს.* 361r.**

**კუნკულ-ი** იხ. კუკული.

**კუნძულ-ი, კუნძუნ-ი**: „კუნძულსა რასმე განყარა იგინი" **ნრს. 73,9**; „ბრძანა, ექსორია ყოფაჲ უშჳნსა კუნძუნსა" **ნრს. 72,31**; „კუნძული, რომელსა ნეოს ეწოდების" **ი.-ე. 22,20.**

**კურაპალატ-ი**: „ჟამთა... ძისა დავით კურაპალატისა-

---

* წყარო ფანქრითაა მიწერილი (რედ.).

თა“ **დ. დ. 124,22**; „ზემონი ქუეყანანი დავით კურაპალატსა მისცნა“ **ი.-ე. 16,22**.

**კურატპალატობა**: „მოსცა პატივი კურატპალატობისა“ **ქ. ცხ. 124,11**. იხ. კურაპალატი.

**კურასტან-ი** «ბროლი»; crystallus: „ბჭენი შენნი—ფიცრულითა კურასტანითა“ I,—„ბჭენი შენნი—ქვანი ბროლისანი“ O, **ეს.54,12**.

**კურთხევა** დალოცვა: „აკურთხევდით მწყევართა თქუენთა“ **მთ. 5,44**; „კურთხევით გაკურთხო შენ“ **ჰებრ. 6,14**; „უკურთხევიე შენ უფალსა“ G, **რუთ 3,10**; „აკურთხევდა და ადიდებდა ქრისტესა, მომცემელსა ცხოვრებისასა“ **ფლკტ. 156,34**; „სეფორა აკურთხა ხუცად“ **თომა მოც. 20,12**; „მათ დაწყევეს, ხოლო მან აკურთხნა“ **მ. სწ. 70,12**.

**კურთხევა** «დიდება»: „კურთხევაჲ ძესა დავითისსა“ DE,—„დიდებაჲ ძესა დავითისსა“ C, **მთ. 21,15**; „კურთხევამან მამისამან დაამტკიცნის სახლნი შვილთანი“ **ფლკტ. 143,24**. „**კურთხეულ** არს მომავალი სახელითა უფლისაჲთა“ **მთ. 21,9**; „მოვედით, კურთხეულნო, გინა წარვედით, დაწყეულნო“ **მ. სწ. 209,22**. იხ. ნაკურთხევი, საკურთხეველი.

**კურივ-ი** იხ. სიკურივე, შეკურივებული.

**კურკურება** ფერება, მოხვევა: „იკურკურებოდა მკლავითა თჳსითა“ Ath.—**11,124v**.

**კურნაქ-ი** მუმლი, კოღო; culex, musca parva: „რომელნი დასწურავთ კურნაქსა“ **მთ. 23,24**.

**კურნება** ექიმობა, განმრთელება: „მკურნალი, რომელი უსასყიდლოდ ჰკურნებ“ **განს. ი. 199,5**; „ნაკრტენი მუცლისა მისისაჲ ჰკურნებს თუალთა დადგომილთა“ **ფიზ. VI, 9**.

**კურნება** «განკურნება»: „ჯერ-არს შაფათსა შინა კურნებაჲ?“ C,—„ჯერ-არს შაბათსა განკურნებაჲ?“ DE, **ლ. 14,3**; „კურნებასა აღვასრულებ დღეს და ხვალე“ **ლ. 13, 32**; „წყლულებისა მისისაჲ არა არს კურნებაჲ“ O, **ზირ. 21,4**. იხ. განკურნება, მკურნალი, მკურნალობა, საკურნებელი, სამკურნალო, უკურნებელი.

**კურო** ხარი, taurus: „ურქინოს კურომან მამაკაცსა“ O, **გამოსლ. 21,28**; „კუროთა პოხილთა მომიცვეს მე“ **ფს. 21,13**; „ირქენდით ვითარცა კურონი“ I, **იერემ. 50,11**. იხ. ვირკურო.

**კუროჲს-თავ-ი** tribulus: „მო-ნუ-ისთულიან... კუროჲს-თავთაგან ლეღჳ“ C,—„ნუუკუე შეკრიბიან... კუროჲს-თავთაგან ლეღჳ“ DE, **მთ. 7,16**; „ეკალნი და კუროჲს-თავნი აღმოსცენდენ ბომონთა მათთა თანა“ O, **ოვსე 10,8**; „რომელსა (ქუეყანასა) გამოაქუნ ეკალი და კუროჲს-თავი“ **ფლკტ. 152, 32**. იხ. თავი.

**კურტიმალ-ი** (კურტიმლისა) «ზღურბლი»: „კურტიმლებსა მომზადა დავით“ M,—„ზღურბლთა ზედა შემზადა დავით“ pb., **I ნშტ. 22,3**.

**კურწ-ი**: „კურწი ნემსისაჲ (ვერ) შემძლებელ არს დატევნად აქლემისა“ A—**92,473**.

**კუსოლა** «ტფობა»: „იკუსვოდა მგზებელსა მას“ C,—„ტფებოდა ნათელსა ცეცხლსა“ DE, **მრ. 14,54**; „დგა მათ თანა პეტრეცა და ჰიკუსოდა (ტფებოდა DE)“ **ი. 18,18**. იხ. მკუსოლარე.

**კუტალ-ი** სასმისი: „კუტალი ოქროჲსაჲ, სავსჱ სასუმლითა რაჲთმე ტკბილითა, ვითარცა თაფლითა“ **მარკ. 251r**.

**კუფხალ-ი** «მარცუალი»: „არცა კუფხალნი ვენაჴისა შენისანი შეჰკრიბნე“ G,—„არცაღა მარცუალი ვენაჴსა შენსა აღკრიბოთ“ pb., **ლევიტ. 19,10**; „რომელი (შეჰკრებნ) კუფხალსა სთულებასა შინა“ O, **მიქია 7,1**. იხ. მეკუფხლე, მოკუფხლვა, მოსაკუფხლველი, საკუფხებელი.

**კჳკნო** «დედამთრვალი»; purpurio; cataracta: „არა შჭამნეთ... ვარხჳ და კჳკნოჲ და ეროდიოჲ“ G,—„არა შჭამოთ... დედამთრვალი და ვარხჳ და მღრინავი“ O, **ლევიტ. 11,18**; „არა შჭამნეთ... ეროდიოჲ და კჳკნოჲ და ივი“ G, **II შჯ. 14,16**.

**კჳპაროზ-ი, კჳპაროს-ი** კვიპაროსი, სარო, ალვისხე; cyparissus: „ამაღლდეს ყოველნი ხენი სიგრძითა: ნაძჳ, და კჳპაროზი და ფიჭჳ“ **ბას. კეს.-ექუს. დღ. 69,25**; „ჰრქუა კჳპაროსმან ლერწამსა“ **ლიმ. 90,19**.

**კჳპრ-ი** cyper: **ქება 4,4***.

**კჳრვება** «დაკჳრვება», გაკვირება, გაოცება: „უკჳრდა სიტყუაჲ იგი“ DE,—„დაუკჳრდებოდა სიტყუათაჲ მათ“ C, **ლ. 2,18**; „შენ ნუ გიკჳრნ“ **ი. 3,7**; „რაჲსა გიკჳრს ამას ზედა?“ **საქ. მოც. 3,12**; „გიკჳრდინ და განჰკრთით (განკერთით I)“ O, **ეს. 29,9**; „მრავალთა ჰკჳრნ“ **მრთ. A, ანტ. დ. 22v**; იხ. განკჳრვება (-ული), განსაკჳრვებელი (-ად), დაკჳრვება (-ული), დასაკჳრვებელი, საკჳრველი, საკჳრველება.

**კჳრიაკე** კვირა (დღე): „გამოუჩნდიან მას წმიდანი იგი კჳრიაკედ“ **ვარ. 824**; „საზრდელნი მიიღიან კჳრიაკით-კჳრიაკედ“ Sin.—**11,118v**. იხ. ახალკჳრიაკე.

**კჳრი(ა)ობა** კვირაობა: „კჳრიაობათა დაიუბნნის ძმანი“ **ი.-ე. 38,22**; „კჳრიობათა ერთგან აღასრულიან წესი ლოცვისაჲ“ **ი.-ე. 45,26**.

**კჳრიელესონ-ი** იხ. კირიელეისონი.

**კჳრიონ-ი** ზღვის ფრინველთაგანია, alcedo hispida: „კჳრიონი არს მფრინველი ზღჳსაჲ“ **ბ. კეს.-ექუს დღ. 116,3**.

**[კჳრნე]** იხ. მოკჳრნედ.

**კჳრტვა** იხ. გამოკჳრტვა.

**კჳშტობან-ი** dextrale, armilla: „პირიდექსიონ, რომელი გამოითარგმანების კჳშტობანი ხჱ“ **ფიზ. XXX, 3**.

**კცენა** «ცხვირ(ის)-დაცემა»: „კცენასა მისსა გამოჰკრთებიან ნათელნი“ O,—„ცხჳრ-დაცემანი მის(ნ)ი—ელვარებს ნათელი“ pb., **იობ 41,9**.

# ლ

**ლას** ქართული ანბნის მეთორმეტე ასო, რიცხვითი მნიშვნელობა—30.

**ლ**: ელის, მელიან, მელის, მელოდეთ. იხ. ლოდნა.

**ლაგამ-ი** (ლაგმისა): „მიუშუა ლაგმისა სადევეთა, დაუტევა საჴედარი“ **სს. 215r.***

**ლაგჳნ-ი** საწყლე, დოქი, ჭურჭელი: „ლაგჳნითა

* წყარო ფანქრითაა მიწერილი (რედ.).

წყალი ზე ედგას მჴართა“ მრ. 14,13; „დავდგი... ლაგჳნები, სავსჱ ღჳნითა“ I, იერემ. 35,5; „ლაგჳნითა თაფლი“ O, III მფ. 14,3; „დაყო ორმეოც დღე კნინსა ზედა ოსპნსა და ლაგჳნსა ერთსა წყალსა“ მ. ცხ. 116r; „ლაგჳნი, სავსჱ ზედაშითა“ Sin.—11,318r.

**ლაგჳნტარ-ი** საწყლე, დოქი: „ორი ლაგჳნტარი აქუნდა წყლისათჳს“ მ. ცხ. 199r; „ალავსო ლაგჳნტარი ერთი ფოლითა“ მ. ცხ. 171r.

**ლავრა** დიდი მონასტერი: „წარვიდა ვინმე ძმათაგანი ბერისა ვისამე ლავრასა ალექსანდრიაჲსასა“ მ. ცხ. 81v; „არა უნდა ადგილისაჲ მის მონასტრად შექმნაჲ, არამედ ლავრად“ სს.* 161v; „ვჯედ ოდესმე ლავრასა მამისა გერასიმესსა“ მ. ცხ. 64r; „დიდნი საფასენი... შეწირნეს დიდსა ლავრასა“ ი.-ე. 22,11; „აქუნდა ზრუნვაჲცა დიდისა ლავრისაჲ“ ი.-ე. 47,25. იხ. ლავრელი.

**ლავრელ-ი** მონასტრის წინამძღვარი: „თუ ლავრელი მოვიდის ანუ პროტი“ ი.-ე. 36,32. იხ. ლავრა.

**ლაკნა** იხ. ლანკნა.

**ლაკუა** წყლის საცავი, აუზი, ჭა: „წარვიდა იგი უდაბნოს ალმოვსებად წყლისა ლაკჳსაგან“ მ. ცხ. 422v; „ვინ უკუე ჯდა ზედა ლაკუასა მას და... წყალსა ცხორებისასა ვინ მისცემდა?“ საკ. წიგნ. II 17,18.

**ლალვა** «ჴდომა», «ბრძოლა», «ბრალობა», ცილობა, ჩხუბი; «მილალვა»: „ვჰლალევდ მთავართა მათ“ O, —„მიჰლალვედ მთავართა მათ“ I, ნეემ. 13,11; „ილალვიდეს (ჰჴდებოდეს C) ურთიერთას ჴურიანი იგი“ ი.6,52; „ლალვით ნუ ჰლალვიდა ისრაჱლსა?“ M,—„ნუ მბრძოლი ებრძოდა ისრაჱლსა?“ G, მსჯ. 11,25; „იწყო მისი ლალვად“ C,—„იწყო ბრალობად მისა“ DE, მრ. 8,32; „იწყო მისა ლალვად“ მთ. 16,22; „უკუეთუ ილალებოდინ ორნი კაცნი და სცეს მოყუასმან მოყუასსა მჯილითა ანუ ქვითა“ O, გამოსლ. 21,18; „იხილნა ორნი კაცნი, რომელნი ილალვიდეს“ თეკლა 97,20; „ძენი დედისა ჩემისანი მლალვიდეს მე“ O, ქება 1,5; „ნუ ჰლალავ კაცსა ენოვანსა“ O, ზირ. 8,4. „ნუ იყოფინ ლალვაჲ შორის ჩემსა და შენსა“ O, დაბ. 13,8; „ალადგინის ლალვაჲ“ O, ზირ. 28,10; „იყო ლალვაჲ შოვრის მწყემსთა“ O, დაბ. 13,7; „დღედ ბრძოლისა და ლალვისა“ O, იობ 38,23; „კაცი მტყუვარი მარადის მაგზებელ არს ძმათა შორის შფოთისა და ლალვისა“ მ. სწ. 241,32.

**ლალულ-ი** წაჩხუბებული, მოცილე: „მრავალთა ლალულთა დაავებნ“ მრთ. A, ანტ. დ. 26r. იხ. ლალობა, მლალველი, მოლალე, სიტყჳთ-ლალვა, ულალველი, შელალვა.

**ლალობა** ჩხუბი, ცილობა, წაკიდება: „ლალობაჲ იგი მათი ყურთა ჴელის შესასხმელ არნ“ O, ზირ. 27,15. იხ. ლალვა.

**ლამა** ნდომა, წადილი; სურვილი, წაფა: „ჰლამოდა შესლვასა ოვსეთად“ ქ. ცხ. 215,1.

**ლამა** «ელმანა»; «რაჲსა»: „ელოი, ელოი, ლამა საბაქთანი“ (ელმანა საბაქთანი C) რომელ არს გამოთარგმანებით: ღმერთო ჩემო, ღმერთო ჩემო, რაჲსა დამაგდებ მე?“ DE, მრ. 15,34.

**ლამპარ-ი** სანთელი, კანდელი: „პირისა მისისაგან გამოვლენ ლამპარნი მგზებარენი“ O, იობ 41,10; „ხილვაჲ მათი ვითარცა ლამპარნი ცეცხლისანი“ O, ნაუმ 2,4; „მოვალს მუნ ლამპრებითა და სანთლებითა“ ი. 18,34; „ლამპარნი აღნთებულნი წინაშე მათსა“ რიფს. 175,11; „მოსწუნეს ჴორცნი მისნი ცეცხლითა მით ლამპართაჲთა“ რიფს. 175,18.

**ლანკან-ი** (ლანკნისა) «ტრაპეზი», ტაბლა: „ქმნა ლანკნები ათი ოქროჲსა“ M,—„უქმნა ტრაპეზი ათი“ pb., II ნშტ. 4,8.

**ლანკლა, ლანკნა, ლაკნა** «კალათი», ლანგარი, დიდი თეფში: „მომეც მე აქა ლანკლითა თავი იოვანე ნათლისმცემელისაჲ“ მთ. 14,8; „სამნი ლანკლანი სამინდოჲთა მქონდეს თავსა ზედა ჩემსა“ O. დაბ. 40,16; „მოიყვანე აჰრონ... და ლანკლაჲ იგი უცომოთაჲ“ O, ლევიტ. 8,2; „დაავო ლანკლასა ზედა“ M,—„შთადვა კალათსა“ G, მსჯ. 6,19; „მნებავს, რაჲთა მომცე მე ლანკნასა ზედა თავი იოვანესი“ მრ. 6,25; „ლანკნა ვეცხლისაჲ ერთი“ G, რიცხ. 7,13; „შეწიროს... ლაკნაჲ უცომოჲ სამინდოჲსაჲ“ G, რიცხ. 6,15.

**ლანძუ** სამფეხი, კერა: „ქმნა ქირამ... ლანძჳ იგი საკურთხეველისა“ M, II ნშტ. 4,11; „ლანძჳ ნაკუერცხალსა და შეშაჲ ცეცხლსა“ O, იგ. სოლ. 26,21; „მრავალგზის იბრძანებინ-ცა იგი მთავრისაგან სიავთა აღდუღებად, ლანძუთა განჴურვებად და სხუათა მათ მრავალსახეთა სატანჯველთა შემზადებად“ მ. ცხ. 299r.

**ლარ-ი** სიმი: „ჴორჴი... არს ესე ვითარცა სტჳრი, ჴმისა გამომცემელი ლართაგან“ ბ. კეს.-ექუს. დღ. 159,3.

**ლარდიონ-ი** «ნარდი», olcum nardeum: „მოიღო ლიტრაჲ ერთი ნელსაცხებელი ლარდიონი რჩეული (ნარდისა DE)“ C, ი. 12,3. შდრ. ნარდი, ნარდიონი.

**ლარეან-ი:** „გან-მცა-რყუნა გონებაჲ მჴურვალებისაჲ შთასადინელმან მან ლარეანმან, რომელსა ჰრქჳან ჴორჴი“ გრ. ნოს.-კაც. აგებ. 227,21. იხ. ლარი.

**ლაროს-ი** larus, gavia: „არა შჭამნეთ... ღლავკოსი და ლაროსი და ქორი და მსგავსნი მისნი“ G,—„არა სჭამო... ყუავი, სირაქლემი და დედათ-მთრვალი და ქორი და ყოველი მსგავსი მისი“ pb., II შჯ. 14,15.

**ლაქუარდ-ი:** „სახედ ლაქუარდისა განფიცხნეს“ Sin.—11,326v.

**ლაღ-ი** ამაყი, ამპარტავანი: „ფიცხელსა და ლაღსა ბილწ ჰრქჳან“ O, იგ. სოლ. 21,24; „თავის-მოთნჱ... კაცი ლაღი არს“ O, ამბ. 2,5.

**ლაღად ქცევა** ამაყობა; «ამპარტავნება»: „ნუ ლაღად იქცევი წინაშე მეუფისა“ O,—„ნუ იამპარტავნებ წინაშე პირთა მეფისათა“ pb., იგ. სოლ. 25,6. იხ. განლაღება, ლაღობა, ლაღოვა, მლაღობელი, სილაღე.

**ლაღობა** ამაყობა, ხუმრობა, მასხარაობა; «მღერა»: „ჰლაღობდე თუ, შეგაჭუვნოს შენ“ O,—„იმღერე მის თანა და შეგაწუხოს შენ“ pb., ზირ. 30,9. „ნუცა სახელედებიან თქუენ შორის... და საძაგელებაჲ და სიტყუაჲ სიცოფისაჲ გინა ლაღობაჲ“ ეფეს. 5,3; „უკუეთუ ვინმე იხილო... ლაღობად ტრაპეზსა ზედა“ ი.-ე. 37,28. იხ. აღლაღება, განლაღება, ლაღი.

**ლაღოვა** ზუაობა: „ნულარა უკუე ჰლაღოჲ და ზუაობ“ მ. ცხ. 300r; „ჰლაღოოდით მარხვასა ზედა“ მ. ცხ. 247v. იხ. ლაღი.

* წყარო ფანქრითაა მიწერილი (რედ.).

**ლაშქარ-ი** «პატნეზი», სანგარი;ჯარი: „მოგადგან შენ მტერთა შენთა ლაშქარი“ **ლ. 19,43**; „გარე-მოგადგა შენ ლაშქარი“ I, **ეს. 29,2**; „მიავლინა... ლაშქარი დიდძალი“ **ნრს. 76,3**; „სიმრავლე სპარსთა ლაშქრისაჲ, რომელთა დაებანაკა“ H—**341,635**. იხ. დალაშქრვა, სალაშქრე, სალაშქრო.

**ლაშქრის(ა)-მოდგმა** «გარე-მოდგმა პატნეზისა», «მოდგმა პატნეზისა», სანგრების შემოვლება: „მოადგა მას ლაშქარი“ O,—„გარე-მოადგა მას ზედა პატნეზი“ pb., **ეზეკ. 4,2**; „ყოს მის თანა ბრძოლაჲ ფარაო ლაშქრის-მოდგმითა და არდაბაგის-შენებითა საისართაჲთა“ O,—„ყოს მისდა მიმართ ფარაო ბრძოლაჲ ლაშქრის-მოდგმითა და შენებითა ისრის-საყენებელთაჲთა“ pb., **ეზეკ. 17,17**; „მოდგმად ლაშქარი ბჭეთა მისთა“ O,—„მოდგმად პატნეზი ბჭეთა ზედა მისთა“ pb., **ეზეკ. 21,27**.

**ლახუარ-ი** შუბი, «მაზრაკი»: „არა ესუენ ლახურებსა მათსა“ O, **ივდ. 7,9**; „მოუღო ლახუარი და მოკლა იგი ლახურითავე მისითა“ M, **I ნშტ. 11,23**; „(დაჭრენით) მანგლები თქუენი ლახურებად“ O,—„დაჭრენით... მანგალნი თქუენნი მაზრაკებად“ pb., **იოვ. 3,10**; „ლახურითა უგუმირა გუერდსა მისსა“ **ი. 19,34**; „შჭრიდენ ლახურებსა მათსა მანგლად“ O, **ეს. 2,4**.

**ლახუროსან-ი** შუბოსანი, მახვილოსანი, ხმლოსანი, «მაზრაკისა [მქონებელი]»: „ძენი იუდაჲსნი ფაროსანნი და ლახუროსანნი“ M, **I ნშტ. 12,21**; „მშჳლდოსანნი და ლახუროსანნი ურიდ არიან და არა შეიწყალებენ იგინი“ O,—„მშჳლდი და მაზრაკი აქუნდესყე, უგბილ არიან და არა შეიწყალებენ“ pb., **იერემ. 50,42**.

**ლბილ-ი** რბილი; მშვიდი: „დაწვების სარეცელსა ზედა ლბილსა განსასუენებელად ჴორცთა“ **მ. სწ. 249,34**; „მლილმან ვერ შეუძლის ხესა მაგარსა და ფიცხელსა განრყუნად, არამედ ლბილსა და ფატარსა ეუფლის“ **მ. სწ. 152,9**; „ლბილ იყვნეს სიტყუანი... უფროჲს ზეთისა“ **ფს. 54,22**; „ლბილნი ესე სიტყუანი“ **თევდ. 567**. იხ. დალბილება, კეცლბილი.

**ლბობა** იხ. დალბობა, დამბალი, [მბალი], მოლბობა, სალბობელი, სილბო.

**ლებ-ი** დალურჯებული: „ჴორცნი, რომელნი მყინვარსა შეცჳვიან, პირველად ლებ იქმნნიან შეყინებითა მით სისხლისაჲთა“ **ბ. კეს.-40-თჳს 119,4**.

**ლ[ე]ბილ-ი** «ლიბრი»: „ვისნი ლ[ე]ბილ არიან თუალნი“ O,—„ვისა ლიბრი თუალნი“ pb., **იგ. სოლ. 23,29**.

**ლეგეონ-ი** გუნდი: „ლეგეონ არს სახელი ჩემი“ **მრ. 5,9**; „რომლისა თანა იგი ყოფილ იყო ლეგეონი“ **მრ. 5,15**; „ლეგეონი ეშმაკი სიტყჳთა განვდევნე“*.

**ლევა, ლევნა** იხ. აღლევა, გა(ნ)ლევა(-ული); განმლეველი, განულეველი, დალევა(-დი), დაულევნელად, მოლევა.

**ლევიტელ-ი** ლევის ჩამომავალი: „ჰრქუა ლევიტელთა მათ მსახურთა“ O, **I ეზრა 1,3**.

**ლევიტონ-ი** ფილონი, «რომელ არს საბეჭური გინა თუ სამჴრე»: „აღიღო ლევიტონი თჳსი, რომელ არს საბეჭური, გინა თუ სამჴრე თჳსი, აღდგა ღამით და წარვიდა მუნ“ **მ. ცხ. 140г**.

**ლეკუ**: „ვითარცა ლეკჳ ლომისაჲ, რაჲ ზინ მზირად“ **ფს. 16,12**; „ვითარცა ლეკუნი ლომთანი შორის სამწყსოთა ცხოვართასა“ O, **მიქ. 5,8**; „შეჭამნენ იგინი ლეკუთა მაღნარისათა“ O, **ოვსე 13,8**.

**ლელ-ი** juncus, pratum, carectum: „ქუეშე თითოფერთა ხეთა დაწჳს ჭილსა თანა, ლერწამსა და ლელსა“ M, **იობ 40,16**.

**ლელ-ი** სწორი, ჭრა-ხუჭუჭი (თმა): „უკუეთუ მართლ განვიდის (ორთქლი), არნ თმაჲ იგი მწუწფ და ლელ“ **გრ. ნოს.-კაც. აგებ. 229,2**.

**ლელანგო** ღვეზელი: „ლელანგონი უცომონი, ცხებულნი ზეთითა“ G, **რიცხ. 6,15**.

**ლემ-ი** aconitum: „გამოვიდა... სხუათა თანა საზრდელთა ლემი და მარდაგონი და მსგავსნი ამათნი“ **ბ. კეს.-ექუს. დღ. 67,9**.

**ლერკოლოტ-ი** (!) მეფისნაცვალი, მოადგილე; «შემდგომი», «მეორე (შემდგომად მეფისა)»: „ჰამანს ლერკოლოტსა წარუთქუამს და განუჩინებიეს წინაშე მეფისა ჩუენ ყოველთა სიკუდილი“ O,—„ამან, რომელი შემდგომებს წინაშე მეფისა, ეტყოდა“ M,—„ამან, მეორემან შემდგომად მეფისამან თქუა“ pb. **ესთ. 4,8**. იხ. სალერკოლოტო.

**ლერწამ-ი** «კალამი», arundo, calamus: „რაჲსა გამოხუედით ხილვად უდაბნოდ? ლერწმისა, ქარისაგან შერყეულისა?“ **ლ. 7,24**; „არა მნებავს მელანითა და ლერწმითა (კალმითა var.) მიწერად შენდა“ **III ი. 1,13**; „ვითარცა გორავნ ურემი, სავსე ლერწმითა“ O, **ამოს 2,13**; „ესავ შენ არგანსა მას ლერწმისასა დაჩხერილსა“ O, **IV მფ. 18,21**.

**ლერწამ-ი საზომელ-ი** ჭოგრი: „იყო ჴელსა მისსა საბელი მაშენებელისაჲ და ლერწამი საზომელი“ O, **ეზეკ. 40,3**. იხ. ლერწმო(ვ)ანი, მოლერწმა, სელის-ლელწამი.

**ლერწმო(ვ)ან-ი** ლერწმიანი ადგილი: „ვითარცა ლერწმოანი, სიჴმელითა სავსე“ O, **ნაუმ 1,10**; „შთაგორდა ლერწმოვანსა მას მახლობელად წყაროსა“ **თევდ. 553**; „შევიდეს იგინი ლერწმოანსა მას შინა“ **მ. ცხ. 224г**.

**ლესვა** მახვა: „ეშუსა ჰგავს, რომელი ილესავნ კბილთა“ H—**2251,294v**.

**ლესულ-ი** გალესილი, გამახული; მოჭედილი; «მახჳლი»: „**ლესულ** თუალთაგან საფიროვნისათა“ O, **ქება 5, 14**; „მახჳლი მისი ლესულ არს“ **ფს. 7,13**; „ისარნი შენნი ლესულ არიან“ **ფს. 44,6**; „ლესულ თუალთაგან საფიროვნისათა“ O, **ქება 5,14**; „საწოლნი მისნი საჩხულეტელნი ლესულნი“ pb,—„სარეცელნი მისნი ისრისპირნი მახჳლნი“ M, **იობ 41,21** იხ. აღლესვა, მოლესვა, ოქროლესული.

**ლეღოან-ი, ლეღოვან-ი** იხ. ლეღუოვანი.

**ლეღუ** ლეღვი (ნაყოფი); ლეღვი (მცენარე); «ლეღუსულელი»: „ჰრქუათ ლეღუსა ამას“ C,—„არქუთმცა ლეღუსულელსა ამას“ **ლ. 17,6**; „მო-ნუ-ისთულიან... კუროჲსთავთაგან ლეღჳ“ **მთ. 7,16**; „არა არს ლეღჳ ლეღუებსა“ I, **იერემ. 8,13**; „რომელმან დაჰნერგოს ლეღჳ,

* ფანქრითაა მიწერილი: ოქრ. სასუმლ. 45. (რედ.).

ჭამოს მან ნაყოფი“ O, იგ. სოლ. 27,18; „ვენაჴმან და ლეღუმან მოსცეს ძალი მისი“ G, იოვ. 2,22. იხ. ლეღუოვანი/ლეღოვანი/ლეღოანი.

**ლეღჳს-კუერ-ი** ლეღვის ჩირი: „აჴმობდა ლეღჳს-კუერსა“ I, II მფ. 17,19; „აღავსო... ლეღჳს-კუერითა [მახალი]“ O, ივდ. 10,5; „მოართმიდეს... ფქვილსა და ლეღჳს-კუერსა და სკიჴსა, ღჳნოსა, ზეთსა“ M, I ნშტ. 12,40 იხ. კუერი.

**ლეღუოვან-ი, ლეღოვან-ი, ლეღოან-ი:** „მოსრა ვენაჴები მათი და ლეღუოვანი (ლეღოანი C)“ ფს. 104,33; „მოჭამენ ვენაჴნი თქუენნი და ლეღოვანი თქუენი და ზეთისხილოვანი თქუენი“ I, იერემ. 5,17; „ლეღოვანი შემცირდა“ O, იოვ. 1,12. იხ. ლეღუ.

**ლეღუსუკელ-ი** sucomorus, «ლეღუ»: „არქუთმცა ლეღუსუკელსა ამას“ DE,—„ჰრქუათ ლეღუსა ამას“ C, ლ. 17,6; „წარბიოდა წინა და აღჴდა ლეღუსუკელსა“ ლ. 19,4. იხ. სუკელი.

**ლეღუსუკელოვან-ი**

**ლეწა** მსხვრევა. იხ. მოლეწა(-ილი).

**ლეწვა:** „ორნი ლეწვიდა კალოსა ზედა იფქლსა“ M, I ნშტ. 21,20; „აღდეგ და ლეწევდ მათ“ O, მიქ. 4,12.

**ლეწვა** «ლალვა»: „არა იყოს ჴნვა, არცა ლეწვა“ O, დაბ. 45,6; „მცირედლა და მოიწიოს ლეწვაჲ მისი“ O,—„მოიწიოს ლალვა მისი“ pb., იერემ. 51,33; „მოიწიოს ლეწვაჲ სთულებად“ O, ამოხ 9,13. იხ. დალეწვა, მლეწველი, სალეწავი, შელეწვა.

**ლვილ-ი** ქსლის ყდა (საბა): „აქუნდა ლახუარი... ვითარცა ლვილი ქსელთაჲ“ M, I ნშტ. 11,23; „ტარი ლახურისა მისისაჲ, ვითარცა ლვილი ქსელთაჲ“ M, I ნშტ. 20,5.

**ლიბანდაკ-ი** ისარი: „მოიღო იოაბ სამი ლიბანდაკი ჴელითა“ O, II მფ. 18,14.

**ლიბანონ** thus: „სცემდეს მანანასა მას და ლიბანონსა“ O, ნეემ. 13,5.

**[ლიგება]** იხ. განლიგება(-ული).

**ლიგჳრიონ-ი** lincurius: „ყოველი ქვაჲ პატიოსანი შეგემოსა: სარდიონი, ლიგჳრიონი და აქატჱ“ I, ეზეკ 28,13.

**ლიემპალ-ი** ტალახი, ტლაპო: „ვიხილე კაცი ვინმე, რომელი დაფლულ იყო ვიდრე მუჴლთადმდე ლიემპალსა შინა და უყესა მდინარისასა“ მ. ცხ. 232v. იხ. მპალი.

**ლიემყრალ-ი** ლაფი: „ლიემყრალსა შინა დაფლულ ვარ მწჳრისასა ვიდრე ყელადმდე“ მ. ცხ. 90r.

**ლინ-ი** ქნარი დავითისა, ათძალი: „ნესტუმან და ლინმან მოატკბიან ჴმაჲ“ O, ზირ. 40,21.

**ლირბ-ი** ურცხვი, უნამუსო, გლისპი: „ურცხჳნოჲ და ლირბი პირი, რომელი იტყოდის ღმრთისათჳს სიცრუვესა, აღივსოს გინებითა“ A, სბსტ. 132,18; „რაჲსათჳს მიაქცია ერმან ჩემმან ესრე და იერუსალემმან მიქცევითა ლირბებისაჲთა?“ I, იერემ. 8,5.

**ლირბად** ურცხვად, უნამუსოდ: „ლირბად და ურცხჳნოდ შევიდა საკურთხეველად“ ლიმ. 100,19.

**ლირწ-ი** უწესო, არაწმიდა, ავხორცი: „უკუეთუ კადნიერი ლირწად დავალგრე ვედრებასა ღმრთისა მიმართ, მეშინის“ მ. სწ. 260,24. იხ. ლირწება, სილირწე.

**ლირწება** უწესოება: „ცხად არიან საქმენი ჴორცთანი, რომელ არიან:... შურნი, კაცის-კლვანი, ლირწებანი, მთრვალობანი, სიღოდანი და მსგავსნი ამათნი“ გალ. 5,21. იხ. ლირწი.

**ლიტანია** სავედრებელი ლოცვა, ღამის თევა: „იყვნეს ყოველნი ლოცვასა და ლიტანიასა“ მ. ცხ. 145v.

**ლიტონ-ი** მარტო, ცარიელი, უბრალო, მარტივი: „ნუ ვითარცა წყალსა ლიტონსა ხედავ“ კ. იერ.-ნათლისღ. 84,16; „კაცი მოკლა ლიტონი“ მ. ცხ. 209r; „ლიტონთა დღეთა თჳს-თჳს იღუწიდიან ვითარცა უჴორცონი, ხოლო დღესასწაულთა და კჳრიობათა ერთგან აღასრულიან წესი ლოცვისაჲ და პირი ერთგან იჴსნიან“ ი.-ე. 45,26; „მეგულების ლიტონსა ცხორებასა შინა ყოფაჲ“ ბალ. 143,18.

**ლიტონად** ამაოდ, ცუდად; მარტივად: „არა ლიტონად გრქუა შენ კაცმან მან“ მ. მცხ. 147r; „წარიღო... გუამი მისი... არა დიდებით..., არამედ ლიტონად“ ბალ. 155,10.

**ლიტრა** საწყაოს ერთეული, დაახლოებით გირვანქა: „მოიღო ლიტრაჲ ერთი ნელსაცხებელი ნარდიონი (ნარდისა DE) რჩეული“ ი. 12,3; „მოგჳვიდოდა ჩუენ მის მიერ სამი ლიტრაჲ პური დღითი-დღედ“ ი. მოც. 59,2; „მისცეს... ალვაჲ ასი ლიტრაჲ“ ი.-ე. 23,5; „იყიდე ათი პური... და ათი ლიტრაჲ ჴორცი“ Ier.—36,20v.

**ლიქნა** მოტყუება, შეგულიანება, ტკბილად უბნობა, ალერსობა: „ჰლიქნა გუელმან ევას“ მ. ცხ. 120r; „ჰლიქნი მოღუაწეთა ჭამადთა მიმართ“ მ. ცხ. 402r.

**ლიქნა** «ქენება», ხვეწნა, ალერსი, ფერება: „არასადა სიტყჳთა ლიქნისაჲთა (ქენებისაჲთა Q) ვიყვენით, ვითარცა-ეგე თქუენ“ I თეს. 2,5; „ლიქნითა და ქადებითა სატანჯველთაჲთა“ დ. დ. 127,20; „ნუ შეორგულდები შენ ლიქნითა მეგობართა შენთაჲთა“ ანდ.-ანატ. 203,17; „არა თუ ლიქნით რასა გეტყჳ შენ“ ფლკტ. 146,21. იხ. მლიქნე.

**ლმობა** «ტირილი», «ტკივილი», წვა, შეჭირვება, «არა-ძლება»; «მიდგომა»: „ელმოდა (ტიროდეს C) უფროჲსღა სიტყჳსა მისთჳს“ საქ. მოც. 20,38; „რომელთათჳს კუალად მელმის“ გალ. 4,19; „ელმოდა შენთჳს მშობელსა შენსა“ O, ქებ. 8,5; „რაჲსა გელმოდა ჩემთჳს?“ O, ეს. 45,10; „მუცელი ჩემი მელმის“ I, იერემ. 4,19; „გული მათი ელმოდის“ O,—„სტკიოდინ გულნი“ pb., ეს. 19,20; „მელმიან წელნი ჩემნი შენთჳს“ ფლკტ. 145,17; „გუელმოდა და გეძიებდით შენ“ ლ. 2,48; „გული გუალმე ჩუენ ერთითა ყელის-საბმელითა მძივისა შენისაჲთა“ O, ქებ. 4,9; „აჰა ესერა ელმოდა სიცრუვე“ Ղ,—„აჰა ესერა არა-ძლებულ იქმნა სიცრუვით“ C, ფს. 7,15; „ილმო დედაკაცმან ერთსა შინა დღესა“ pb.,—„მიუდგა ქუეყანაჲ ერთსა შინა დღესა“ O, ეს. 66,8.

**ლმობა** «ტკივილი»: „ხილვად ლმობისა და შრომისა“ O,—„ხილვად შრომათა და ტკივილთა“ pb., იერემ. 20,18. იხ. თანა-ლმობა, ლმობიერი, ლმობიერება/ლმობიერობა, სალმობა, სალმობიერი, ულმობელი, შელმობა.

**ლმობიერ-ი** ავადმყოფი, სატკივრიანი, «სალმობიერი»; გულმტკივნეული, მოწყალე: „მიეცემის... ღჳნოჲ სუმად ლმობიერთა“ O, იგ. სოლ. 31,6; „ისმინეთ და-

შთომილთა მაგათ და ლმობიერთა“ O,—„ისმინეთ დაშთომილთა და სალმობიერთა“ pb., **ეს. 21,10**;—„იხილა მაცხოვარი ლმობიერ ქმნულად“ **მ. ცხ. 414**r.

**ლმობიერ ქმნა** «ნუგეშინის-ცემა»: „ლმობიერ იქმნა უფალი სულთქუმისათჳს მათისა“ G,—„ნუგეშინის-სცის უფალმან სულთქუმისათჳს მათისა“ M, **მსჯ. 2,18**. იხ. ლმობა.

**ლმობიერება, ლმობიერობა** სინანული; გულშემატკივრობა: „უცოდველ აქუნდა უკუე მამასა ლონგინოსს ლმობიერებაჲ ფრიადი ლოცვასა შინა“ **მ. ცხ. 87**v; „მოიგე ლმობიერობაჲ მარადის“ **მ. სწ. 132,19**. იხ. ლმობიერი.

**ლოგინ-ი** საწოლი (ადგილი ფიცრისა): „შექმნეს იერუსალჱმი ვითარცა ლოგინი ხილის-მცველთაჲ“ **ფს. 78,1**; „მომცა მე ღმერთმან მცირე ესე ლოგინი და ტყავი მას ზედა“ **მ. ცხ. 260**r.

**ლოდ-ი** «კლდე», «ქვა»: „ლოდნი განსთქდეს“ C,—„კლდენი განსთქდეს“ DE, **მთ. 27,51**; „აღჰმართენით ლოდნი ესე“ G,—„აღმართნე შენ ქვანი იგი“ M, **II შჯ. 27,4**.

**ლოდ-ი მსტუარ-ი** «ლოდი სალოცარი», ძეგლი: „არცა ლოდი მსტუარი აღსდგათ“ G,—„არცა ლოდი სალოცრად აღსდგათ“ pb., **ლევიტ. 26,1** იხ. ლოდოანი.

**ლოდა** დიდი ბადია (საბა): „წარმოსცნა სამნი ლოდანი ვეცხლისანი“ Sin.—**11,192**r.

**[ლოდება]** შდრ. ლოდნა; იხ. დალოდება, მოლოდება, მოულოდებელი.

**[ლოდინი]** იხ. ლოდნა, მოლოდინება.

**ლოდინება** მოცდევინება: „ცოდვილნი მოისრვოდეს აქავე და არღარა ალოდინებდეს მერმესა მას ცეცხლსა დაუშრეტელსა“ **მ. სწ. 129,22**. იხ. ლოდინი.

**ლოდნა** «დადგრომა», «მზერა», ლოდინი: „ელოდეთ აქა“ C,—„დაადგერით აქა“ DE, **მრ. 14,34**; „მელოდეს (მიმზირდეს Ⴀ) მე ცოდვილნი წარწყმედად“ **ფს. 118,95**; „წინა წარგჳძღუეს და გუელოდეს ჩუენ ტროადას შინა“ **საქ. მოც. 20,5**; „დადგეს და ელოდეს“ **ბაბ. 44,12**; „ელოდა ზაქარიას“ **ლ. 1,21**; „თქუენ გჳრგჳნსა ელითა?“ **ანდ.-ანატ. 194,12**; „მოყუასნი გელიან“ O, **ქება 8,13**; „წუთ გუელოდე“ **ვარ. 808**; „მელის მე“ **ი. მოც. 56,27**. იხ. [ლოდება], [ლოდინი], ლოდინება, მილოდნა.

**ლოდოან-ი** «კლდე»: „რომელმან გარდააქცინა ლოდოანნი ტბად წყალთა“ Ⴀ,—„რომელმან გარდააქცია კლდე ტბად წყალთა“ Ⴂ, **ფს. 113,8**. იხ. ლოდი.

**ლოკა** ენის ასმა, წარხოცა: „ჰლოკდეს მტუერსა მას ჴამლთა მისთასა“ **მ. ცხ. 210**v; „ჰლოკნ გუამსა მისსა“ H—**622,21**v; „ძაღლი, რომელი ჰლოკდეს ქლიბსა, თჳსისა სისხლისაგან სუამს“ A—**92,147**r.

**ლომ-ი** leo: „ჴბო და ლომი და ზუარაკი ერთად ძოვდენ“ I, **ეს. 11,6**; „ვითარცა ლომი იზახებდეს“ O, **ოვსე 11,10**; „გამოხლდა ლეკუთა მიმართ, ლომ იქმნა და ისწავა ტაცებაჲ ნატაცებთაჲ“ O, **ეზეკ. 19,3**.

**ლომა** წვრილი ფული (სირ. lumā, სომხ. *լումայ/լումայ*): „ვაჭარმან მან თქუა სასყიდელი ყურძნისაჲ მის, და ეპიფანე მოიღო ლომაჲ დადებად ვაჭრისა მის“ **საკითხ. წიგნი II, 117,3**.

**ლოპრ-ი** ქაფი, დუჟი: „შფოთებულ ხარ... და ლოპრნი გარდაგცემიან“ **მ. ცხ. 50**v.

**ლოფოთქინ-ი** cochlea: „სხჳსა თესლისაჲ არს ქეცეანი იგი, ვითარცა ლოფოთქინი და სავარცხალი“ **ბ. კეს.-ექუს. დღ. 97,18**.

**ლოშნა, ლოშა** ლოკა; თქვლეფა, ჭამა: „ძაღლნიცა ჰლოშნიდეს წყლულებათა მისთა“ **ლ. 16,21**; „სადა ლოშნიდეს ღორნი და ძაღლნი სისხლსა ნაბუთესსა“ O, **III მფ. 21,19**; „მტერნი მისნი მიწასა ლოშნიდენ“ **ფს. 71,9**; „ლოშდეს ძაღლნი სისხლსა მას“ O, **III მფ. 22,38**; „ლოშდენ მიწასა ვითარცა გუელნი“ O, **მიქ. 7,17**. იხ. აღლოშნა, მოლოშნა.

**ლოცვა** «ვედრება», «თაყუანის-ცემა», «აღთქუმა», თხოვნა: „აწ მე მათთჳს გევედრები“ DE,—„აწ მე მათთჳს გლოცავ“ C, **ი. 17,9**; „აღდგა პეტრე ერდოსა ზედა ლოცვად (თაყუანის-ცემად Ⴀ)“ **საქ. მოც. 10,9**; „ილოცა იეფთაე ლოცვაჲ უფლისა მიმართ“ M,—„აღუთქუა იეფთაემან აღთქუმაჲ უფალსა“ G, **მსჯ. 11,30**; „ჰლოცვიდეს მას მწრაფლ“ **ლ. 7,4**; „ჰლოცვიდა ვინმე ფარისეველი, რაჲთა პური ჭამოს მის თანა“ **ლ. 11,37**; „თქუენ გლოცავ“ O, **იგ. ხოლ. 8,4**; „გამომიცხადე მე, რომელსა ვილოცევდ შენგან“ O, **დან. 2,23**; „ილოცა ლოცვაჲ იაკობ“ O, **დაბ. 28,20**; „იურვოდეს, ილოცვიდეს და ითხოვდეს მრავალმოწყალისა ღმრთისაგან“ **რიფს. 164,6**.

**ლოცვა** «ვედრება», «თაყუანის-ცემა», «სულთქუმა», თხოვნა: „ისმინა უფალმან ჴმაჲ ლოცვისა ჩემისაჲ“ Ⴀ,—„ისმინა უფალმან ვედრებისა ჩემისაჲ“ Ⴂ, **ფს. 6,10**; „შეისმინოს ლოცვაჲ პყრობილთა მისთაჲ“ Ⴀ,—„შეისმინოს სულთქუმაჲ შებორკილებულთაჲ“ Ⴂ, **ფს. 101,21**; „ყოველსა, რაოდენსა ითხოვდეთ ლოცვასა შინა“ DE,—„ყოველი, რაჲცა ითხოოთ თაყუანის-ცემასა“ **მთ. 21,22**; „არა უგულებელს ყოს ლოცვაჲ იგი ობლისაჲ და არცა ქურივისაჲ“ O, **ზირ. 32,17**. იხ. მლოცავი, მლოცველი, მოლოცვა, სალოცველი, შელოცვა.

**ლოცვის-ყოფა** დალოცვა: „ლოცვა-ყავ, ვითარცა გნებავს“ **ფლკტ. 159,29**.

**ლპობა** იხ. დალპობა, მპალი.

**ლპოლვა** იხ. დალპოლვა, ულპოლველი.

**ლტობა** დასველება: „ცრემლითა ილტობვოდეს“ **ი.-ე. 49, 2**.

**ლტოლვა** იხ. მილტოლვა, მისალტოლავი, მისალტოლველი, მლტოლვარე, შემოლტოლვილი; შდრ. ვლტოლა.

**ლუკმა** ნატეხი, ნაჭერი, ულუფა: „ჰნებავს, რაჲთამცა ტაბლაჲ გარდაგებული მრავალთაგან კეთილთა, ერთ ლუკმადმცა შთაიდვეს“ **მ. ცხ. 126**v.

**ლულვა** იხ. შელულვილი.

**ლუსკუმა** კიდობანი სამარხი; მიცვალებულის ნაწილების დასაცავი კუბო: „ნაწილნი მათნი შეკრიბნა ლუსკუმასა შინა ერთსა“ **მსკ. 6,2**; „შექმნა ლუსკუმაჲ

ვეცხლისაჲ“ **ჯუარ. გამოჩ. 243, 1**; „ნაწილნი მისნი... დაიხსნეს სამარხოსა ლუსკუმასა“ **ი.-ე. 49,13**.

**ლუსმარ-ი** იხ. მუსმარი.

**ლხენა** პატიება, დათმობა, შენდობა: „ვეძიებდე მეცასიკუდილსა, ვინაჲთგან ვერღარას მოველი ამიერსა ლხენასა“ **მ. ცხ. 176r**.

**ლხინ-ი** მოსვენება, უზრუნველობა; მხიარულება: „სხუათა ლხინი, ხოლო თქუენ ჭირი“ **II, კორ. 8,13**; „თქუენ, ჭირვეულთა, ლხინი ჩუენ თანა“ **II თეს. 1,7**. იხ. მოლხინე, მოლხინება.

**ლხინება** «მოტევება», «განკურნება», «განვრცობა», დაწყნარება, პატიება, შენდობა, შველა: „ულხინოს მღდელმან მან ცოდვაჲ იგი მისი“ **O**,—„ლხინება ყოს მისთჳს მღდელმან ცოდვისათჳს“ **G, ლევიტ. 4,35**; „რომელმან გილხინა შენ ყოველთა უშჯულოებათა შენთაგან“ **Ղ**,—რომელმან მოგიტევნა შენ ცოდვანი შენნი“ **Ꞇ, ფს. 102,3**; „მილხინე (განმკურნე Ղ) მე, უფალო, რამეთუ შემიძრწუნდეს ძუალნი ჩემნი“ **ფს. 6,3**; „ულხინე სულსა ჩემსა“ **Ꞇ**,—„განკურნე სული ჩემი“ **Ղ, ფს. 40,5**; „ჭირსა ჩემსა მილხინე“ **Ꞇ**,—„ჭირსა ჩემსა განმივრცე მე“ **Ղ, ფს. 4,2**; „წყალობაჲ შენი თანა-იყო და ულხინებდა მათ (განკურნა იგინი pb.)“ **O, სიბრძ. სოლ. 16,10**; „არღარა ულხინო მათ“ **I, იერემ. 15,6**; „გჳლხინე ულისა ამისგან“ **M, II ნეშტ. 10,9**; „მილხინე მე, ცოდვილსა ამას“ **ლ. 18,13**; „უფალო, გჳსმინე, უფალო, გჳლხინე“ **O, დან. 9,19**; „მილხინა მე მრავლითა წყალობითა თჳსითა“ **ნეემ. 13,12**; „მილხინე მე დღესა ბოროტსა“ **I, იერემ. 17,17**; „რაჲთა გილხინოს ცოდვათა თქუენთა“ **O, გამოსლ. 32,30**.

**ლხინება** მიტევება, შენდობა, განკურნება, მოსვენება, ხსნა, შველა: „შენ მიერ არს ლხინებაჲ“ **ფს. 129,4**; „ლხინებაჲ მოვიდეს და ეძიებდეს მშჳდობასა“ **O, ეზეკ. 7,25**; „არა იყოს ლხინება“ **O, ზირ. 3,30**; „არა მაქუნდა მე ლხინებაჲ სულისა ჩემისაჲ“ **II კორ. 2,13**; „ლხინებამცა არს შენდა, უფალო“ **მთ. 16,22**; „ლხინებაჲ პოვოს ჭირისაგან“ **ბ. კეს.-40-თჳს 122,18**. იხ. მალხინებელი, მლხინებელი, სალხინებელი, ულხინებელი; შდრ. ლხენა.

**ლხინების ყოფა** «ჴსნა», პატიება, შენდობა, შეწყალება, შენანება: „ლხინება იყავნ ერისა შენისა“ **pb.**,—„მლხინებელ ექმენ ერსა შენსა“ **G, II, შჯ. 21,8**; „ლხინება ყო“ **Ղ**,—„იჴსნა იგინი“ **Ꞇ, ფს. 105,30**; „კუალად ლხინებავე ვყო“ **O, ეს. 7,4**; „ლხინება იყავნ შენდა“ **I, ეს. 54,11**; „ლხინება ყოს თქუენთჳს“ **O, მალ. 1,9**; „ლხინება ყოს უფალმან ჩემთა მათ უკეთურებათა ზედა“ **ფლკტ. 155,29**.

**ლხუება** გამხიარულება; «შუება»: „ალხუეს შუებაჲ იგი მათი“ **O**,—„იშუებდეს შუებითა დიდითა“ **pb., III მფ. 1,40**.

## მ

**მ**ან ქართული ანბნის მე-13 ასო, რიცხვითი მნიშვნელობა—40.

**მაბრალობელ-ი** ბრალის დამდები; ძვირის მთქმელი: „ვინ არს მაბრალობელ რჩეულთა მათ ღმრთისათა?“ **ჰრომ. 8,33**; „ესენი არიან მდრტჳნავნი, მაბრალობელნი“ **იუდა 1,16**. იხ. ბრალობა.

**მაგალით-ი** «იგავი»; ნიმუში; «პირმშო»: „ვეზრახი მას ხილვით და არა მაგალითთა მიერ“ **G**,—„ვეტყოდი მას ხილვით და არა იგავით“ **pb., რიცხ. 12,8**; „მხატვარნი ანუ მწერალნი პირმშოსა მას ხატსა ანუ წერილსა განიცდიან, რამეთუ ვერ ძალ-უც ჯეროვნად გამოწერად, უკუეთუ არა ხედვიდენ მაგალითსა მას წინამძღურად საქმისა თჳსისა“ **A—92,474**; „არარაჲსაგან დაჰბადნა და თჳნიერ მაგალითისა გამოსახნა“ **ბალ. 71,17**.

**მაგარ-ი** (მაგრისა) «ძნელოვანი», «მტკიცე»: „ყოველნი ქალაქნი მაგარნი... (მოვიხუენით)“ **G**,—„ყოველი ესე ქალაქები ძნელოვანები... (მოვიღეთ)“ **M**,—„ყოველი ქალაქები მტკიცე... (მოვიღეთ)“ **pb., II შჯ. 3,5**; „აქუნდა საგუემელი, საბლისაგან მაგრისა შემზადებული“ **მ. ცხ. 103r**; „ვითარცა სახედ მდგმოჲ და მაგარი ტანის-სამოსი“ **მ. ცხ. 168v**. იხ. განმაგრება, მაგრიად, მომაგრება(-ული), სიმაგრე, უმაგრესად, შემაგრება, შთამაგრება.

**მაგებელ-ი** მარჯვე: „იყო კაცი მაგებელ“ **O, დაბ. 39,2**. იხ. გება.

**მაგზებელ-ი** ამნთებელი: „კაცი მტყუვარი მარადის მაგზებელ არს ძმათა შორის შფოთისა და ლალვისა“ **მ. სწ. 241,31**. იხ. გზება.

**მაგიერ** (ზზ.) მაგ; მანდედან: „გარდამოჴედ მაგიერ ჯუარით“ **მთ. 27,40**; „არცა მაგიერ ჩუენდამო წიაღმოსლვად (ჴელეწიფების)“ **ლ. 16,26**.

**მაგით** იხ. ეგე.

**მაგინებელ-ი** შეურაცხმყოფელი, მტერი, დამძრახველი: „სიბერისა მაგინებელო“ **ფლკტ. 142,18**; „მართალსა სჯულ არა უც, არამედ... ულირსთა და ბილწთა, მამის მაგინებელთა“ **I ტიმ. 1,9**; „უკუეთუ ვინმე ძმაჲ სახელდებულ იყოს მეძავ... გინა მაგინებელ“ **I კორ. 5,11**. იხ. გინება.

**მაგის-ი**: „არა მაგისი ბრალი არს და არცა მშობელთა მაგისთაჲ“ **ი. 9,3**. იხ. ეგე.

**მაგისგან** იხ. ეგე.

**მაგისტროს-ი, მაგისტრიანოს-ი** მთავარი: „იყო ვინმე მაგისტროსი, რომელი წარვლენილ იყო სადამე სამეუფოთათჳს განსაგებელთა... კუალად უკუე სხუასა ჟამსა წარივლინა იგივე მაგისტროსი სამეუფოთათჳს მოციქულობათა... ჰრქუა მას მაგისტრიანოსმან: წარხუალა?“ **მ. ცხ. 318r**; „კუალად უკუე სხუაჲ მაგისტრიანოსი უკუ-მოიქცა“ **მ. ცხ. 318v**.

**მაგისტრუთჳნ-ი** «ზედამდგომელობა ყოველთა»: „ზედამდგომელობაჲ ყოველთაჲ, რომელი იწოდების მაგისტრუთჳნი“ **მრთ. C, ევს. კეს.-საეკლ. უწყ. 1221**.

**მაგრა** მაგრამ, სამაგიეროდ; მაშინ, იმ შემთხვევაში: „კელარნი კულა სამხრად ყოვლადვე სატრაპეზოს მივიდიან... მაგრა კელართა მწუხრსა თუ რაჲმე ეჴმარებინ, შინა იჴმარიან“ **ი.-ე. 43,18**; „უკუეთუ მამაჲ შინა არა არნ, უკუეთუ კულა სტუმარნი ვინმე მოვიდიან, მაგრა იკონომოსმან განაგის“ **ი.-ე. 44,24**.

**მაგრიად** ძლიერ, ღონივრად: „საბლარდნელი ჩემი განვყარე მაგრიად“ O, **ნეემ. 5,13.** იხ. მაგარი.

**მაგრიად მოისარ-ი** ძლიერად, მარჯვედ მსროლელი ისრისა: „ძენი ეფრემისნი, ძლიერნი და მაგრიად მოისარნი“ C,—„ძენი ეფრემისნი, მომრთხმელნი და მოისარნი მშვილდებითა“ **ფს. 77,9;** „მაგრიად მოისარმან ვარდან არა მცირედი ბრძოლაჲ ყო“ **ვრდ. 86 10.** იხ. მოისარი.

**მაგრილობელ-ი** გრილი, საჩრდილობელი: „იყო ღრუბელი მაგრილობელად მათა“ C,—„იყო ღრუბელი და აგრილობდა მათ“ DE, **მრ. 9,6;** „რაჟამს... შთამოჰკსნოდინ კრეტსაბმელსა მაგრილობელსა (რომელი აგრილობნ pb)“ G, **რიცხ. 4,5.** იხ. გრილობა.

**მადიბად-ი** ღუმელი, ქურა: „მოიყვანნა იგინი მადიბადს, რომელ არს ალიზის მოქმედთაჲ“ O, **II მფ. 12,31.**

**მადიდებელ-ი** მაქებარი: „მადიდებელნი ჩემნი ვადიდნე“ O, **I მფ. 2,30;** „გუნდი მადიდებელთაჲ“ **ბ. ქეს.-40-თჳს 122,10.** იხ. დიდება; შდრ. მართლმადიდებელი.

**მადინებელ-ი** «გამომადინებელი», «მდინარე»: „ქუეყანაჲ, რომელ არს მადინებელი სძისა და თაფლისაჲ“ G,—„ქუეყანაჲ, რომელი-იგი არს გამომადინებელი სძისა და თაფლისაჲ“ pb., **რიცხ. 14,8;** „მადინებელი სძისა“ G,—„მდინარე სძისა“ pb., **ლევიტ. 20,24.** იხ. დინება.

**მადლ-ი** მადლობა, საჩუქარი, პატივი; წყალობა, მოწყალება: „ჰპოვე მადლი წინაშე ღმრთისა“ **ლ. 1,30;** „მადლითა უფლისა ჩუენისა ქრისტჱსითა გურწამს ცხოვრებაჲ“ **საქ. მოც. 15,11;** „განეფინა მადლი ბაგეთაგან შენთა“ **ფს. 44,3;** „გჳრგჳნი მადლისაჲ დაიდგა თავსა შენსა“ O, **იგ. სოლ. 1,9;** „ვპოვე მადლი მეფისაგან“ **ფლკტ. 147,21;** „მადლი აქუნდეს“ O, **იგ. სოლ. 28,23;** „მადლითა შენითა დაიფარენ ყოველნი მოსავნი შენნი“ **განს. ი. 199,9.** იხ. მადლიერი, მიმადლება, მმადლობელი, მომადლება, უმადლო.

**მადლიერ-ი** მადლიანი, მადლობელი: „ესეცა ორნი იპოებიან კაცისა თანა მადლიერისა“ O, **ზირ. 18,17;** „მადლიერ ვარ მისა“ **I ტიმ. 1,12.**

**მადლიერება** «მადლობა»: „ნუ აზრახებ... კაცსა თუალ-ბოროტსა მადლიერებისათჳს“ O,—„დაჰფარე განზრახვა... თანა-მოშურნისა მადლობისათჳს“ pb., **ზირ. 37,13.** იხ. მადლი.

**მადლის-მიცემა** მადლობის გადახდა: „ამის ყოვლისათჳს მადლი მივსცეთ უფალსა ღმერთსა“ O, **ივდ. 8,21.**

**მადლის-მცემელ-ი** «მადლიანი», მადლიერი: „დედაკაცმან მადლის-მცემელმან აღჰმართის ქმარი დიდებითა“ O,—„დედაკაცი მადლიანი აღუდგინებს დიდებასა ქმარსა“ pb., **იგ. სოლ. 11,16.** იხ. მცემელი.

**მადლის-პყრობა** მადლიერ ყოფნა: „ნუთუ მადლ რაჲ იპყრას მონისაჲ მის“ C, **ლ. 17,9.** იხ. პყრობა.

**მადლობა** «ალსაარება», «გალობისა წართქუმა», მადლის შეწირვა, «მადლიერება»: „ჰმადლობდა უფალსა“ C,—„აღუვარებდა უფალსა“ DE, **ლ. 2,38;** „ჰმადლობდეს და გამოვიდეს“ C,—„გალობაჲ წართქუეს და განვიდეს“ DE, **მრ. 14,26;** „ცხადად წინაშე კაცთა არა გმადლობდეს“ **მ. სწ. 40,20,** „დაჰფარე განზრახვა... თანა-მოშურნისა **მადლობისათჳს**“ pb.,—„ნუ აზრახებ... კაცსა თუალ-ბოროტსა მადლიერებისათჳს“ O, **ზირ. 37,13;** „უკუეთუ მე მადლობით ვჭამ, რაჲსათჳს ვიგმობვი?“ **I კორ. 10,30;** „მადლობით მიითუალოს ყოველივე იგი“ **მ. ცხ. 25v.** იხ. მადლი, მმადლობელი

**მაეგ-ი** «საჭმარი», «სესხი», საჭირო, მოსახმარისი: „არა არს ნაკლულევანებაჲ ყოვლისა მაეგისაჲ“ G,—„არარაჲ არს ნაკლულევანებაჲ ყოვლისაგან საჭმრისა“ M, **მსჯ. 19,19;** „(არა მოჰვახშო) ვახში ყოვლისა მაეგისაჲ, რომელი ავასხო მას“ G,—„ნუცა ყოველსა აღნადგინებსა სესხისა მის შენისასა, რომელ ავასხე ძმასა მას შენსა“ M, **II შჯ. 23,19.**

**მავალ-ი** (მავლისა) «რომელი ვალს», მოსიარულე: “აჴდა მტუერი დიდძალი სრბითა .. ქუეითისა მავლისაჲთა“ **X 324r;** „გულის-თქუმისაებრ თჳსისა მავალნი“ **II პეტრე 3,3;** „მავალი“ G,—„რომელი ვალს“ O, **ლევიტ. 11,41;** „ჰხედავნ იგი კაცთა, ნავითა მავალთა ზღუასა შინა“ **მ. სწ. 117,13.** იხ. სლვა; შდრ. თანამავალი, მამათ-მავალი, მიმომავალი, ქმრის ცოლის მავალი, წინამავალი.

**მავალ ყოფა** «მოთხვა»: „ტაძარსა შინა მეფობისა მისისასა ბაბილონს შინა მავალ იყო“ pb.,—„ტაძარსა მას შინა სამეუფოსა იმოთხვიდა ბაბილონს“ I, **დან. 4,26.**

**მავასხებელ-ი** გამსესხებელი: „ორნი თანამდებნი იყვნეს მავასხებელისა ვისნიმე“ **ლ. 7,41;** „შრომა ახუედრეს მავასხებელთა თჳსთა“ O, **ზირ. 29,4;** „იყოს... მევასხებელი იგი, ვითარცა მავასხებელი“ I, **ეს. 24,2.** იხ. ვასხება.

**მავლებელ-ი** ავშარა, ლაგამი: „მავლებელნი ეტლთა მათთანი“ O, **ნაუმ 2,3.** იხ. ვლება.

**[მავლინებელ-ი]** იხ. ვლინება; ნავის-მავლინებელი.

**მავნებელ-ი** ვნების მომტანი, ზიანის მომცემი, შემაწუხებელი, მჩაგვრელი; არა-მარგებელი: „სავლე ესე ფრიად მავნებელი იყო ეკლესიათა მიმართ“ **საქ. მოც. 8,3;** „ვითარცა კაწახი, კბილთა მავნებელ“ O, **იგ. სოლ. 10,26;** „მივსცე იგი ჴელთა მავნებელთა შენთასა“ I, **ეს. 51,23;** „არღარა მოსავ იყვნენ მავნებელთა“ I, **ეს. 10,20;** „ნუ მიმცემ მე ჴელსა მავნებელთა ჩემთასა“ **ფს. 118,121;** „ამით განერე მავნებელთა გულის-სიტყუათა“ **მ. ცხ. 83v;** „ესე სიტყუაჲ მავნებელ არს შენდა და არა მარგებელ“ Sin.—**11,31r.** იხ. ვნება.

**მაზლ-ი** ქმრის ძმა: „შენ, ჯოჯიკ, არღარა ჩემი მაზლი ხარ“ **შუშ. V, 10.**

**მაზრაკისა [მქონებელ-ი]** «ლახუროსანი»: „მშჳლდი და მაზრაკი აქუნდეს-ყე, უგბილ არიან და არა შეიწყალებენ“ pb.,—„მშჳლდოსანნი და ლახუროსანნი ურიდ არიან და არა შეიწყალებენ იგინი“ O, **იერემ. 50,42.**

**მაზრახებელ-ი** მრჩეველი: „დედაჲ მისი იყო მაზრახებელი ცოდვისა“ M, **II ნშტ. 22,3.** იხ. ზრახება.

**მაზრზენელ-ი** აღმძვრელი, გამღიზიანებელი: „განაშორნეს გულსა თჳსსა... მაზრზენელნი გულის-თქუმისანი“ **ბალ. 66,18;** „იხილნა დედანი იგი, მაზრზენელნი მისნი“ **ბალ. 126,33;** „მაზრზენელო და მკლველო კაცთაო“ Sin.—**11,85v.** იხ. ზრზენა.

**მაზრზინებელ-ი** აღმძვრელი: „მაზრზინებელნი იგი და შფოთის-მყოფელნი განსწავლნეს“ Sin.—**11,145v.** იხ. ზრზინება.

**მათ-ი:** „მათი არს სასუფეველი ცათაჲ“ **მთ. 5,3**; „უკუეთუ მათიცა არა ისმინოს, უთხარ კრებულსა“ **მთ. 18,17**; „იწყო კაცად-კაცადმან მათმან სიტყუად“ **მთ. 26,22**; „ისმენდა მათსა და ჰკითხვიდა მათ“ **ლ. 2,46**; „იქმნეს თავისა მათისა საკუფელნი“ **ოსკ. 20,4**.

**მათრობელ-ი** თრობის მომგვრელი: „(ბაბილონი) მათრობელი ყოვლისა ქუეყანისაჲ“ I, **იერემ. 51,7**. იხ. თრ(ვ)ობა.

**მათუნ-ი** ციკუტა: „იქმნის იგი...(საკუთრებაჲ) მაკუდინებელ ხესა მას შინა მათუნსა“ **გრ. ნოს. 228,10**.

**მაის-ი** წლის მეხუთე თვე: „თთუესა მაისსა ხუთსა“ **სნდ. 8,28**; „მაისი... უწჳმრად გარდავლო“ **ი.-ე. 32,28**; „თუესა მაისსა ერთსა შეიქმნნეს ჯუარნი ესე“ **ქ. ცხ. 120,8**.

**მაიძულებელ-ი** ძალდამატანებელი: „მაიძულებელთაჲ არს სასუფეველი ცათაჲ“ **მ. ცხ. 27r**. იხ. იძულება.

**მაკე** «მუცლად-ღებული», ფეხმძიმე: „მაკეთა მათ დამძიმებულთა ნუგეშინის-ცეს“ O, — „მუცლად-ღებულთა მათ ნუგეშინის ცეს“ I, **ეს. 40,11**; „მოსრნა იგინი და მაკენი მათნი განაპნა“ **O, IV, მფ. 15,16**; „ნუგეშინის-მცემელ ექმნეს მაკეთა მათ დამძიმებულთა“ **ოქრ.-გურიტ. 229,13**. იხ. დამაკება, მაკ(ნ)ება, წყლით-მაკე.

**მაკნება** დამაკება: „რაჟამს მაკნდებოდეს ცხოვარნი“ O, **დაბ. 31,10**; „პირით მაკნდის“ **ფიზ. XIII,7**. იხ. მაკე.

**მაკირთებელ-ი:** „ვიყავ მე... სიყრმესა ჩემსა მაგინებელ და მაცილობელ, მავნებელ, მაკირთებელ მოძმეთა“ **მ. სწ. 260,32**, იხ. კირთება.

**მაკუდინებელ-ი** სასიკვდილო, სიკვდილის მომტანი: „სავსე გესლითა მაკუდინებელითა“ **იაკ. 3,8**; „გულის-წყრომაჲ მეფისაჲ—ანგელოზი მაკუდინებელი“ **O, იგ. სოლ. 16,14**; „იციან ყოველთა, თუ მაკუდინებელი არნ“ **ფიზ. VI, 18**; „შეჰრიან მას წამალი მაკუდინებელი“ **მ. სწ. 277,24**.

**მაკუკ-ი** ნავი (მცირე): „შესხნეს იგინი მაკუკებსა და წიაღ-იხუნეს ბიზინტიად“ **ანდ.-ანატ. 229,13**.

**მაკურთხეველ-ი** დამლოცველი: „მაკურთხეველნი შენნი იკურთხნენ და მწყევარნი შენნი იწყევნენ“ G, **რიცხ. 24,9**.

**მალ-** «განკჳრვება», გაოცება: „ჰმალდა მოძღურებაჲ იგი მისი“ C,—„განუკჳრდებოდა და იტყოდეს“ **DE, მრ. 6,2**.

**მალაკ-ი** წყლის ჭურჭელი, მათარა; აბგა: „აღიღო ბერმან მალაკი ჩემი... და მომართუა მე იგი, სავსე წყლითა“ **მ. ცხ. 302r**; „წარმობერტყა ყოველი მალაკები ჩუენი და პოვა მცირე ნატეხი პურისა“ **ლიმ. 96,2**.

**მალას-ი** ბალღმისებრი სითხე ორგანიზმში, pituita: „უძლებებამან აღუძრის მალასი“ O, **ზირ. 37,33**.

**მალე** ჩქარი, მსუბუქი, სწრაფი: „მალე არიან ფერჴნი მათნი“ **ჰრომ. 3,15**; „ვიდოდიან მოციქულნი მალენი“ I, **ეს. 18,2**; „ნუ ივლტინ მალჱ და ნუ განერებინ ძლიერი“ I, **იერემ. 46,6**; „შუენიერი კაცი და მალჱ საქმითა თჳსითა წინაშე მეფეთა ღირს დგომად“ **O, იგ. სოლ. 22,29**; „ისარნი მათნი მალე არიან“ I, **ეს. 5,28**; „მალე არს ქარი, ხოლო გულის-სიტყუანი კაცისანი უმალეს მისა არიან“ **მ. სწ. 309,5**. „**მალედ** ადრე მოვლენ“ I, **ეს. 5,26**; „მალედ რბის მზისთუალი“ **O, I ეზრა 4,34**. იხ. მალიად, მალიადი, სიმალე, უმალესი, ფრთემალედ.

**მალე(დ)მსრბოლ-ი** «დიასპანი», შიკრიკი, მოციქული: „წარვიდეს მალე(დ)მსრბოლნი იგი წიგნებითა მეფისა მიერ“ **M, II ნშტ. 30,6**; „წარუძღუანეს წიგნები იგი ჴელითა მალედმსრბოლთაგან“ M.—„იწრაფა და მიმოგანსცა დიასპანებითა, რომელ დაეწერა წიგნები იგი“ **O, ესთ. 3,13**; „ჟამნი ვითარცა მალედმსრბოლნი ივლტიან“ **მ. სწ. 256,35**; „მალემსრბოლსა უჴმს, რაჲთა იყოს სუბუქ“ **H—2251,274r**; „წარიბ კარაული მალედმსრბოლი“ **Sin.—6,119v**. იხ. სრბოლა.

**მალემწერალ-ი** ჩქარა მწერალი: „აღიყვანა მის თანა მალემწერალი და ჰრქუა მას... აღწერე მტკიცედ ყოველივე სიტყუაჲ, რომელი გამოვალს პირით მისით“ **მ. ცხ. 297v**. იხ. მწერალი.

**მალვა** «ფარვა»: „იმალვიდა (იფარვიდა DE) თავსა თჳსსა ხუთ თთუე“ **ლ. 1,24**; „რომელი მიმალავს სიტყუათა“ M, **იობ 38,2**; „რომელი იმალვიდეს მტერობასა, შეჰკრებს იგი ზაკუვასა“ **O, იგ. სოლ. 28,26**. იხ. დამალვა, ნამალევი, სამალავი, შთამალვა.

**მალულ-ი** დამალული: „რაჟამს გამოვიდეს მალულნი იგი“ **H—341,641**.

**მალთ-ი** ნავთი, ფისი: „მღჳმენი იყვნეს მალთისანი“ O, **დაბ. 14,10**.

**მალიად** საჩქაროდ: „ნავი მალიად ვიდოდა“ **მ. ცხ. 319r**; „წარმოსდგამს მალიად ტაბლასა“ **მ. ცხ. 18v**; „მალიად წარჰქდების“ **მ. ცხ. 8,4r**; „მალიად წარმავალ არს დღე“ **მ. სწ. 255,26**. იხ. მალე.

**მალიად-ი** ჩქარი: „იქცევის ძრვითა მალიადითა“ **გრ. ნოს.-კაც. აგებ. 144,6**. იხ. მალიად.

**მალიად-მეტყუელება** ჩქარი მეტყველება: „მალიად-მეტყუელებით ვჰმობ“ **H—341,7**. იხ. მეტყუელება.

**მალხინებელ-ი** შემნდობელი: „მალხინებელ ექმენ ცოდვასა ერისა შენისა“ **M, II ნშტ. 6,25**. იხ. ლხინება.

**მამა** მამა, მამაკაცი, მამრი; მამასახლისი მონასტრისა: „მამაჲ გუვის ჩუენ“ **მთ. 3,9**; „იყვნეს მამანი ხუთ ათას“ **მთ. 14,21**; „მამანი მამათა თანა სარცხჳნელსა იქმოდეს“ **ჰრომ. 1,27**; „მამათა დაუტევეს ბუნებისა იგი წესი დედათაჲ“ **ჰრომ. 1,27**; „ჴმაჲ მამისაჲ ზეცით ოხრიდეს შენ ზედა“ **კ. იერ.-ნათლისღ. 89,16**; „მოელოდდეს მამასა დიდსა ლავრისასა“ **Jer.—36,9r**.

**მამა-ნ-ი** წინაპრები, მამა-პაპანი; «კაცნი»: „დივცააზნთა მამათა თქუენთა მსახურებაჲ აღელო“ **ატმ. 96,1**; „შეცთომილებისაგან მამათაჲსა“ **სნდ. 3,21**; „მტერებ მამაკაცისა მამანი სახლისა მისსა შორისნი“ pb.,—„მტერ იყვნენ კაცისა კაცნი სახლისა მისისანი“ **O, მიქ. 7,6**. იხ. დედა-მამა, თანამამითი, მამალი, მამამთილი, მამამძუძე, მამაცი, მამითი, მამისაგანი, მამის-მამა, მამლობა, მამობა, მამრი, მამული, სამამო, უმამო.

**მამა-დედა, მამა და დედა** «მშობელნი»: „შეყვანებასა მას მამა-დედისა მიერ“ DE,—„ვითარცა მოიყვანეს მშობელთა მათ“ C, **ლ. 2,27**; „აღმოვიდიან მამაჲ და დედაჲ მისი“ DE,—„აღვიდიან მშობელნი მისნი“ C, **ლ. 2,41**; „შვილნი დაემორჩილენით მამა-დედათა თქუენთა

ყოვლითავე“ **კოლ. 3,20**; „უფროჲს უყუარს კაცსა ცოლი თჳსი, ვიდრე მამა-დედაჲ თჳსი“ O, **I ეზრა 4,25**; „დაჰმარხა იგი მამა-დედისა მისისა საფლავსა თანა“ **ვარ. 815**. იხ. დედა.

**მამათ-მავალ-ი**: „არცა მამათ-მავალთა, არცა ანგაჰრთა... სასუფეველი ღმრთისაჲ არა დაიმკჳდრონ“ **I კორ. 6,10**. იხ. მავალი.

**მამათ-მთავარ-ი, მამად-მთავარ-ი**: „წინადასცჳთა... ათორმეტთა მათ მამათ-მთავართა“ **საქ. მოც. 7,8**; „მოიჴსენა მით მამად-მთავრისა აბრაჰამისი“ **ლშ. შობ. 184,14**; „წიაღი იგი მამათ-მთავრისაჲ გუეფუფუნებოდის ჩუენ“ **მრთ. S, ბ. კეს.-40-თჳს 119,37**. იხ. მთავარი.

**მამაკაც-ი** «კაცი», «მამალი», «გმირი», «მამაცი», ქმარი: „იყვნეს... ხუთ ათას მამაკაცი ხოლო“ DE,— „იყვნეს... ხუთ ათას კაც“ C, **მრ. 6,44**; „მამაკაცი მეჰომე იყო“ G,—„კაცი მბრძოლი იყო“ **ისუ ნ. 17,1**; „მამაკაცად და დედაკაცად შექმნა იგინი“ DE,—„მამლად და დედლად შექმნნა იგინი“ C, **მრ. 10,6**; „არცა სხჳლბარკალნი მამაკაცისანი სთნდეს“ Ɫ,—„არცა ბარკალსხჳლნი გმირისანი სთნდეს მას“ **ფს. 146,10**; „შეაჩუენეს... მამაკაცითგან ვიდრე დედაკაცადმდე“ M,—„შეჩუენებულ ყვეს იგი... მამაცითგან და ვიდრე დიაცადმდე“ G, **ისუ ნ. 6,21**; „მამაკაცი არა ვიცი“ **ლ. 1,34**; „მიგათხოვენ თქუენ ერთსა მამაკაცსა“ **II კორ. 11,2**; „მოსრეს ყოველი მამაკაცი“ O, **დაბ. 34,25**; „მამაკაცისაჲ არაჲ ჯერ-არს დაბურვაჲ თავისაჲ“ **I კორ. 11,7**; „შევიდის მათა ვითარცა მამაკაცი“ **ანდ.-ანატ. 222,6**. იხ. განმამაკაცება, განმამაკაცებული, მამაკაცებრ, სამამაკაცო; შდრ. კაცი.

**მამაკაცებრ** მამაცურად: „მამაკაცებრ შეიწყნარებდეს სატანჯველთა მათ“ **მსკ. 50,10**. იხ. მამაკაცი.

**მამაკაცობა** მხნეობა, ვაჟკაცობა: „ღჳნოსა ზედა ნუ ჰმამაკაცობ“ O, **ზირ. 34,30**; „მარხვამან იგი **მამაკაცობასა** მოაწია“ **მრთ. A, ბ.კეს.-მარხ. 58г**. იხ. კაცობა.

**მამალ-ი** (მამლისა) «მამაკაცი», მამრი: „მამლად და დედლად შექმნნა იგინი“ C,—„მამაკაცად და დედაკაცად შექმნნა იგინი“ DE, **მრ. 10,6**; „მამალად და დედალად შექმნა იგინი“ **მთ. 19,4**; „დედალი იგი სხუასა მამალსა არღარა შეეყვის“ **ოქრ.-გურიტ. 225,12**; „მამალი, რომელი იქცევინ დედალთა შორის განუშორვრებელად და განუსუენებელად“ O, **იგ. სოლ. 30,31**; „მამალი ქათამი ამპარტავან არს“ **ბას. კეს.-ექუს. დღ. 112,18**; „ქუეყანისმოქმედნი განჰყოფენ ნაყოფსა ხისა მამლისასა და დედლისასა“ **ბ. კეს.-ექუს. დღ. 72,31**. იხ. მამა.

**მამამთილ-ი** ქმრის მამა: „აჰა ესერა მამამთილი შენი აღვალს თამნად რისუვად ცხოვართა თჳსთა“ O, **დაბ. 38,13**; „ქმარი მისი და მამამთილი მისი მომკუდარ იყვნეს“ O, **I მფ. 4,19**. იხ. მამა.

**მამამძუძე** გამზრდელი: „მიწერა... მამამძუძეთა მათ აქაბისთა“ O, **IV მფ. 10,1**. იხ. მძუძე.

**მამასახლის-ი** «სახლისა უფალი»; წინამძღვარი მონასტრისა: „უწყოდა თუმცა მამასახლისმან“ C,— „უკუეთუმცა უწყოდა სახლისა უფალმან“ DE, **მთ. 24,43**; „წარვიდა და უთხრა მამასახლისსა და დაჰრეკეს ძელსა და შეკრბეს ძმანი“ **მ. ცხ. 177г**; „იყო ვინმე მამასახლისი საკრებულოჲსა მონასტრისაჲ, რომელსა აქუნდეს მის ქუეშე ვითარ ორასნი ოდენ ძმანი“ **მ. ცხ. 218г** იხ. სახლი.

**მამასახლისობა** მონასტრის მამობა: „ესე წყალობაჲ მოჲწია ღმრთისა მიერ ჩუენ, მონათა მათთა ზედა, მამასახლისობასა გლახაკისა ქარდილაჲსსა“ **A — 484,324**. იხ. მამასახლისი.

**მამაც-ი** «მამაკაცი»: „შეჩუენებულ ყვეს იგი... მამაცითგან და ვიდრე დიაცადმდე“ G,—„შეაჩუენეს... მამაკაცთაგან ვიდრე დედაკაცადმდე“ M, **ისუ ნ. 6,21**. იხ. მამა; შდრ. მამაკაცი.

**მამებრ** მამაკაცურად: „აღდგა ეგრე საჴედვე მამებრ მოსილი“ **ანდ.-ანატ. 223,23**. იხ. -ებრ.

**მამიდა** (მამიდისა) და მამისა: „წყეულ იყავნ დაწოლილი მამიდისა თანა გინა დედიდისა თანა“ G, **II შჯ. 27,24**. იხ. და.

**მამიზდებელ-ი** გამქირავებელი: „იყო კაცი... ერთი საქედართა მამიზდებელი“ **x 360v**. იხ. მიზდება.

**მამით-ი** მამისაგანი: „უშუერებაჲ დისა შენისა მამითისა ანუ დედითისა“ G, **ლევიტ. 18,9**; „უკუეთუ გლოცვიდეს შენ ძმაჲ შენი—მამითი შენი ანუ დედითი შენი“ G,—„უკუეთუ გლოცვიდეს ძმა შენი მამით გინა თუ დედით“ M, **II შჯ. 13,6**; „წყეულ იყავნ დაწოლილი დისა თანა მამითისა ანუ დედითისა თჳსისა“ G, **II შჯ. 27,22**. იხ. მამა; შდრ. თანა-მამითი.

**მამისაგან-ი** «მამითი»: „დაჲ თჳსი მამისაგანი მისისაჲ“ G,—„დაჲ თჳსი მამით“ pb., **ლევიტ. 20,17**. იხ. მამა.

**მამის-მამა** პაპა: „ზაქეოს, მამის-მამამან ჩემმან, ამცნო მამასა ჩემსა სიმონს“ **მრთ. S, კ. იერ.-ჯუარ. გამ ჩ. 239,36**. იხ. მამა.

**მამის-ძმა** ბიძა: „მამის-ძმამან, ანუ თუ მამის-ძმისწულმან იჴსნეს იგი“ pb., **ლევიტ. 25,49**. იხ. ძმა.

**მამისძმისწულ-ი** ბიძაშვილი: „მამის-ძმამან, ანუ თუ მამისძმისწულმან იჴსნეს იგი“ pb., **ლევიტ. 25,49**. იხ. წული.

**მამლის-მოყუარე** მამრის მოყვარე: „მამლის-მოყუარე არს“ **ოქრ.-გურიტ. 225,10**. იხ. მოყუარე.

**მამლობა** პეპლვა: „შინაჲცა ქათამი მარადის იმამლებიან“ **ბ. კეს.-ექუს. დღ. 112,20**. იხ. მამალი.

**მამლობის-მოყუარე** პეპლვის მოყვარე: „ტრედი (არს) მამლობის-მოყუარე“ **ბ. კეს.-ექუს. დღ. 112,19**. იხ. მოყუარე.

**მამობა** «ტომი», წინამძღვრობა: „აღიხილეს... მამობათაებრ მათთა“ G,—„აღიხილეს... ტომად-ტომადი მათი“ M, **რიცხ. 1,18**; „უბრძანე მამათა ამათ, რაჲთა მოვიღოთ ჩუენ საზრდელი და ვიხაროთ ჩუენ შენსა ამას ზედა მამობასა“ **საკითხ. წიგ. II 117,26**. იხ. მამა.

**მამონა** «ფასი», უსამართლო ვეცხლისმოყვარება: „ისხენით თავისა თქუენისა მეგობარნი მამონაჲსა მიმართ სიცრუვისა“ DE,—„იყვენით თავებისა თქუენისა მეგობრებ ფასისაგან სიცრუვისა“ **ლ. 16,9**; „ვერ შეუძლოთ ღმრთისა მონებად და მამონაჲსა“ **ლ. 16,13**.

**მამრ-ი** მამალი: „ნუ უშჯულოებთ და იქმთ... მსგავსებასა

(მ)მამრისა ანუ მდედრისასა“ G,—„ნუ ურჩ ექმნებით, ნუცა იქმთ... კერპთა... მსგავსად ხატისა მამლისა, გინა თუ დედლისა“ pb. **II შჯ. 4,16.**

**მამულ-ი** მამაპაპური, მამეული, მამობრივი, მშობლიური: „განსწავლულ ვარ ჭეშმარიტებით მამულითა შჯულითა“ **საქ. მოც 22,3;** „ყოველნი სახლისა მისისა მამულისანი მოინადირნა იისუმან“ G, **ისუ ნ. 6,25;** „მამულსა სამკჳდრებელსა მოიწია“ **რიფს. 172,7;** „რომელმან-იგი შემკრიბნა მამულსა ამას სახლსა“ **ოქრ.-მარხ. და იონ. 100,9;** „მოვედ კაცხს, მამულსა ჩუენსა“ **A—484,315.**

**მამულ-ი** «სოფელი», სამშობლო; მამა-პაპა, ტომი, ხალხი: „გამოაჩინებენ, ვითარმედ მამულსა (სოფელსა Q) ეძიებენ“ **ჰებრ. 11,14;** „ქმენ აქაცა მამულსა შენსა“ **ლ. 4,23;** „რაჲთამცა მამულსა თჳსსა არა მიაქცია“ **მრთ.** A, **ანტ. დ. 20v;** „სახლთაებრ მამულთა იყვნენ“ G, **რიცხ. 1,4;** „დაადგინა იგი დავით მამულსა მისსა ზედა“ M, **I ნშტ. 11,25;** „წარვიდეს... მამულად თჳსად“ G, **ლევიტ. 25,10.** იხ. მამა.

**მამშჳდებელ-ი** დამაწყნარებელი, «მშჳდობის-მყოფელი»: „არს ნეშტი კაცისა მამშჳდებელისაჲ“ **ფს. 36,37;** „მე ვიყავ მამშჳდებელ მათდა“ **ფს. 119,7;** „მრავალნი მამშჳდებელნი წარწყმიდნა“ O,—„მრავალნი მშჳდობის-მყოფელნი წარწყმიდნა“ pb., **ზირ. 28,14.** იხ. მშჳდება.

**მამხილებელ-ი** პირში მთქმელი, დამნახვებელი: „უმჯობჱს არს კაცი, მამხილებელი კაცისა ქედფიცხლისა“ O, **იგ. სოლ. 29,1;** „მოიძულეს ბჭეთა ზედა მამხილებელი“ O, **ამოს. 5, 10;** „ჵ დაყუდებაო, სარკეო სათნოებათაო და მამხილებელო ცოდვათაო“ **მ. ცხ. 80v.**

**მამხილებელად** სამხილებლად, სასწავლელად: „მამხილებელად აქუნდა თჳსისა უსჯულოებისა კარაული უტყჳ“ **II, პეტრე 2,16.** იხ. მხილება.

**მანა** პალო, სარი: „არცა შეირყინენ მანანი კარვისა მისისანი უკუნისამდე ჟამთა“ **I, ეს. 33,20;** „დაასვენეს ოთხნი მანანი ქუეყანასა“ **რიფს. 175,16;** „დააბნიან მანანი (ნავთათჳს)“ **ფიზ. XX,13.**

**მანა** შუშა, ჭიქა: „იქმოდა მძივსა მანისასა“ **რიფს. 166,4;** „იქმნა კიდობან მანის“ **ფლპ. მოც. 5,19.** იხ. მემანე.

**მანანა** (მანანაჲსა): „მამათა მათ ჩუენთა ჭამეს მანანაჲ იგი უდაბნოსა მას“ **ი. 6,31;** „ტაკუკი ოქროჲსაჲ, სავსჱ მანანაჲთა“ **ჰებრ. 9,4;** „უწჳმა მანანაჲ საჭმლად“ **ფს. 77,24.**

**მანანა** შესაწირავი, ძღვენი, manna: „უძღუნებნ მას მანანასა“ O, **IV, მფ. 17,3;** „მოაქუნდეს შესაწირავი და საკუმეველი, მანანაჲ და გუნდრუკი“ **I, იერემ. 17,26.**

**მანგალ-ი** (მანგლისა) ნამგალი, «მღული»: „მოავლინის მანგალი“ DE,—„მოავლინის მღული“ C, **მრ. 4,29;** „შჭრიდენ... ლახურებსა მათსა მანგლად“ O, **მიქია 4,3;** „(დაჭრენით) მანგლები თქუენი ლახურებად“ O, **იოვ. 3,10;** „მიმსგავსებულ არს ბარკალი ესე ჩემი მანგალსა მრუდსა“ Sin.—**11,257r.**

**მანდა** მანდ: „დასხედით მანდა“ **მთ. 26,36;** „დეგით მანდა“ G, **რიცხ. 9,8.**

**მანდარ-ი** პური, laganum, placenta: „სცემდა... მანდარსა ერთსა ტაბაკისაგან“ O, **II მფ. 6,19.**

**მანდილ-ი** ხელსახოცი: „მანდილსა ნუ ჩამოიკიდებ სარტყელსა შენსა“ **მ. ცხ. 17,3v.**

**მანდრაგორ-ი, მანდრაგურ-ი, მარდაგონ-ი** mandragoras: „პოვნა მან მანდრაგურნი ველსა ზედა“ O, **დაბ. 30,14;** „გამოსცეს სულნელებაჲ თჳსი მანდრაგორთა“ O, **ქება 7,13;** „მკურნალთა ოდესმე მარდაგონითა მიიხადიან ძილი“ **ბ. კეს.-ექუს. დღ. 68,3.**

**მანდრინ-ი** სამწყსო, საკრებულო, მონასტერი. „მანდრინნი და ვენაჴნი და მენავენი—ესე იკონომოსისა გასაგებელნი იყვნეს“ **ი.-ე. 43,32.**

**მანიაკ-ი** ყელის სამკაული, ოქროს ან ვერცხლის რგოლი თუ ძეწკვი; «მძივი დაცუმული»: „გარდააცუეს მანიაკი ოქროჲსაჲ ყელსა მისსა“ M, **დაბ. 41,42;** „მოიხუნა მანიაკნი ქედთა აქლემთა მათთანი“ G,—„მოიღო მანიაკები იგი, რომელ იყო ყელსა აქლემებსა მათსა“ M, **მსჯ. 8,21;** „შეგასხენ... მანიაკი ყელსა შენსა“ O, **ეზეკ. 16,11;** „ვბრძანებ მისსა ქედსა მანიაკისა დადებად“ **ბაბ. 46,12;** „ნასხამნი გუერდისა შენისა[ნი] მსგავს მანიაკთა“ pb., **ქება 7,1.**

**მანივთებელ-ი**: „მე ვარ მანივთებელი ბოროტისაჲ“ **x 304v.**

**მანიქეველ-ი** მანის მიმდევარი: „ეზიარის... არცაღა მანიქეველთა უღმრთოთა“ **მრთ.** A, **ანტ. დ. 28r.**

**მანიქეოზ-ი** მანის მიმდევარი: „მანიქეოზნი იტყჳან, ვითარმედ საუცრად და არა ჭეშმარიტად იყო აღდგომაჲ“ **კ. იერ.-აღდგ. 165,11.**

**მანკ-ი** იხ. გულმანკიერი, მანკიერი, მანკიერება, უმანკო.

**მანკიერ-ი** ცუდი, ნაკლის მქონე, ავი, ავის მოხსენე: „ყოვლისათჳს შეცოდებისა ნუ მანკიერ ხარ მოყუსისათჳს“ O, **ზირ. 10,6;** „სახითა წრფელნი და უმანკონი და საქმით მანკიერნი და თავჴედნი“ **მ. სწ. 266,12;** „იყო ჯორი იგი... მანკიერი და მათ არა იცოდეს სიმედგრე მისი და ზნოანებაჲ მისი“ **ი.-ე. 48,27.** იხ. მანკი; შდრ. გულმანკიერი, წყლით-მანკიერი.

**მანკიერება** «ძჳრის-მოჴსენება», «ძჳრი», მზაკვრობა: „აღივსნეს მანკიერებითა“ **ლ. 6,11;** „სავსეო ყოვლითა... მანკიერებითა“ **საქ. მოც. 13,10;** „არცა უკუნისამდე დაჰმარხოს მანკიერებაჲ“ Ⴀ,—„არცა უკუნისამდე ძჳრი იჴსენოს“ Ⴂ, **ფს. 102,9;** „ანუ მანკიერებით სცეს მას ჴელითა“ G,—„გინა თუ ძჳრის-მოჴსენებით სცა მას ჴელითა“ pb., **რიცხ. 35,21;** „ნაწლევი მისი სავსჱ არს მანკიერებითა“ O, **ზირ. 19,23;** „რომელსა არა აქუნ მანკიერებაჲ საეშმაკოჲ, ოდეს იხილის ძმაჲ თჳსი წარმატებად, უხარინ“ **მ. სწ. 243,22.** იხ. მანკიერი.

**მანქანა** იარაღი (ხელოსნური): „მანქანანი მათნი და ზღუდენი და გოდოლნი დაამჴუნიან და მოკლნიან და მოიკლნიან“ O, **I ეზრა 4,4;** „არაჲ სარგებელ... არიან... შრომაჲ მანქანათაჲ მათ და ჴელოვნებათა მენავეთაჲ

ამათ“ **ოქრ.-მარხ. და იონ. 105,36.** იხ. მანქანება, მანქანითი, [**მ**ანქნება], მომანქნება.

**მანქანება** ღონე, ხერხი, ბოროტგამზრახველობა; ფანდი: „**დიდ** არიან მანქანებანი მტერისანი“ **მრთ.** A, **ანტ. დ. 22r**; „განახუნა კარნი ესე მანქანებითა გრძნებისაჲთა“ **თომა მოც. 16,16**; „რაჲთა შეუძლოთ თქუენ წინა-დადგომად მანქანებათა მათ ეშმაკისათა“ **ეფეს. 6,12**; „გულისხმა-ყო კეთილის-მოძულისაჲ მის მანქანებაჲ“ **მრთ.** A, **ანტ. დ. 24v.** იხ. მანქანა.

**მანქანით-ი** ბოროტგანზრახვითი: „განაშორა თავი თჳსი ეგევითართა მათ მანქანითთა საქმეთა მათთა“ **იპ. რომ.-კურთხ. ისაკ. და იაკ. 60,4.** იხ. მანქანა.

**მანქანის-საბელ-ი** თოკი, მსხვილი ბაწარი; «საბელი»: „უადვილეს არს მანქანის-საბელი ყურელსა ნემსისასა განსლვად“ **ლ. 18,25**; „შეკრეს იგი ორითა მანქანის-საბლითა (საბლითა M) ახლითა“ G, **მსჯ. 15,13.** იხ. საბელი.

[**მანქანება**] იხ. მანქანა.

**მარ-ი** «საწნეხელი», სარწყული: „ასი მარი ზეთი“ C,— „ასი საწნეხელი ზეთისაჲ“ DE, **ლ. 16,6.**

**მარ-ნ-ი** მიდიელები; «პართნი»: „იპოვა ბტანს ბარიტენისსა, მართა სოფელსა“ **O, I ეზრა 6,23**; „მარნი და უჟიკნი“... **Ꮯ**,—„პართნი და უჟიკნი...“ Ⴂ **საქ. მოც. 2,9.**

**მარაგება** წინასწარ ცნობა, რჩევა, მარჩიელობა: „იწყო რაქის მარაგებად წინაჲსწარ ცნობისათჳს, თუ განემარჯუებისა, რასა-იგი ეძიებენ“ **ბალ. 94,15.** იხ. მემარაგე.

**მარად** «მარადის»: „დავბანო მარად ღამე ცხედარი ჩემი“ Ⴂ,—„დავბანე მე მარადის ღამე ცხედარი ჩემი“ **ᏟႳ, ფს. 6,7.** იხ. მარადის.

**მარადის** «სამარადისოდ», «დღითი-დღედ», «მარად», «მარადღე», მუდამ, ყოველ ჟამს: „ცეცხლი მარადის ეგზებოდის საკურთხეველსა ზედა“ O,—„ცეცხლი სამარადისოდ ეგზებოდის საკურთხეველსა ზედა“ G, **ლევიტ. 6,13**; „ჰხედვიდეს მას ორნი იგი მოხუცებულნი მარადის“ I,—„ჰხედვიედ მას ორნი იგი მოხუცებულნი დღითი-დღედ“ **O, დან. 13,8**; „შენ დაგითმო მარადის“ C,—„შენ დაგითმე მარადღე“ Ⴂ, **ფს. 24,5**; „დავბანე მე მარადის ღამე ცხედარი ჩემი“ **Ꮯ**,—„დავბანო მარად ღამე ცხედარი ჩემი“ Ⴂ, **ფს. 6,7**; „მარადის ხედვენ“ **მთ. 18,10**; „შენ მარადის ჩემ თანა ხარ“ **ლ. 15,31**; „მცნებათა მისთა ზრახევდ მარადის“ **O, ზირ. 6,37**; „წინაშე ჩემსა არს მარადის“ **ფს. 15,8.** იხ. მარად, სამარადისო.

**მარადის-მტყუვარ-ი** მუდამ მატყუარი: „კრიტელნი მარადის-მტყუვარნი“ **ტიტ. 1,12.** იხ. მტყუვარი.

**მარადღე** «მარადის», «ყოველსა დღესა», «დღითი-დღე», მუდამ: „შენ დაგითმე მარადღე“ Ⴂ,—„შენ დაგითმო მარადის“ **Ꮯ, ფს. 24,5**; „მარადღე განვიპყრენ შენდამი ჴელნი ჩემნი“ Ⴂ,—„ყოველსა დღესა აღვიპყრენ შენდამი ჴელნი ჩემნი“ **Ꮯ, ფს. 87,10**; „მარადღე ტაძარსა მას შინა ვჯედ თქუენ თანა“ C,—„დღითი-დღედ თქუენ თანა ტაძარსა შინა ვჯედ“ **მთ. 26,55**; „შესწირვიდეს მსხუერპლსა მარადღე“ **O, I ეზრა 5,51.** იხ. დღე.

[**მარან-ი**] იხ. მემარნე.

**მარანათა** წყევლის სახეა სირიულად: «უფალი ჩუენი მოვალს» (განსჯად): „იყავნ შეჩუენებულ, მარანათა“ **I კორ. 16,22.**

**მარგალიტ-ი** margarita; ძვირფასი ქვაა: „რომელი ეძიებნ კეთილთა მარგალიტთა“ **მთ. 13,45**; „ვითარცა მარგალიტნი პატიოსანნი გამოჩნდეთ“ **რიფს. 167,20**; „ცხოველსა მას შინა ორბუდესა უძლურსა ფასდაუდებელსა მარგალიტსა მოღებად ღირს იქმნა“ Ath.—**11,102v**; „შექმნა მას შინა ბუნებამან ქვაჲ პატიოსანი, რომელ არს მარგალიტი მრავალსასყიდლისაჲ“ **ბ. კეს.-ექუს. დღ. 105,6**; „დაიუნჯოს მან... უსასყიდლოჲ იგი და ცხოველსმყოფელი მარგალიტი, რ͠ლ არს... ქ͠ე“ A—**484,312.**

**მარგებელ-ი** სასარგებლო: „არა მოვიგოთ ოქროჲ მავნებელი, არამედ წიგნნი მარგებელნი სულთა ჩუენთანი“ **მ. სწ. 76,8**; „ესე სიტყუაჲ მავნებელ არს შენდა და არა მარგებელ“ Sin—**11,31r.** იხ. რგება.

[**მარგლა**] იხ. განმარგლა, მომარგლა, ნამარგელი.

**მარდაგონ-ი** იხ. მანდრაგორი.

**მარზაპან-ი** (მარზპნისა) მხარის მპყრობელი, გამგებელი: „წარავლინა შეკრებად მარზპნებისა, ერის-თავთა, სოფლისა მთავართა, შერაცხილთა და ძლიერთა და ჴელმწიფეთა და ყოველთა მთავართა სოფლებისათა“ **I, დან. 3,2.**

**მარზიკ-ი** მებრძოლი, მეომარი, რაზმელი: „მოვიდეს მარზიკნი და მოაოჴრეს სკიტ͞ჱ“ **მ. ცხ. 337v.**

**მართ** იხ. აღმართ, გამომართ, გა(ნ)მართ, გა(ნ)მართება, განმართვა, განმმართებელი, განმმართველი, გაღმა(რთ), დამართ, დამართებით, დამომართ, დაღმართ, მართება, მართვა, მიღმართ, მომართ, უკუმართ, ქუედამართ, შემართ, შეღმართ, შთამართ, შთამომართ, შთამოღმართი, წაღმართ.

**მართალ-ი** «წრფელი», «ამენ», სწორი, ნამდვილი: „გულნი მათნი არავე მართალ იყვნეს მისა მიმართ“ **Ꮯ**,—„გულნი მათნი არა წრფელ იყვნეს მისა მიმართ“ Ⴂ, **ფს. 77,37**; „მართლიად მართალსა გეტყჳ შენ“ C,—„ამენ, ამენ გეტყჳ შენ“ DE **ი. 3,3**: „იყვნეს მართალ საქმენი იოსიაჲსნი წინაშე უფლისა თჳსისა“ **O, I ეზრა 1, 23**; „სიმართლემან კაცთა მართალთამან იჴსნეს იგინი“ **O, იგ. სოლ. 11,6**; „ყოველსავე მართალსა გარდაჰგულარძნით“ **O, მიქ. 3,9**; „ეგე მართალი სთქუ“ **ი. 4,18**; „ულმრთოჲ ჰმძლავრობს მართალსა“ **O, ამბ. 1,4**; „მართალი და თუალუხუავი მსაჯული“ **მ. ცხ. 86r**; „სამშჳუალნი მართალ ყვენით და შეასხენით მაგას“ Sin.—**11,265v.** იხ. არა-მართლ, განმამართლებელი, განმართლება, მართლ, მართლება, მართლიად, მართლად, მართლობა, სამართალი, სიმართლე, უმართლჱსი, უსამართლო.

**მართება/მართვა** მიმართვა, წარმართვა; შეშნობა: „რაჲთა კეთილად ჰმართებდეს საჴეთ-მპყრობელი... ნავსა“ **მ. ცხ. 79v**; „შენ გმართებს უფლება ჩემი“ **ქ. ცხ. 81,13**. „მზირთა მათ შეიმართეს“ M,—„მზირი... მიიმართეს ღავასა ზედა“ G, **მსჯ. 20,37.** „ვითარ ჯერ-არს **მართებაჲ** ნავისაჲ ღღისი მზისა მიერ“ H—**2251,**

277v. იხ. აღმართება/ამართება, განმართვა, განმმართველი, მიმართება/მიმართვა, მომართება/მომართვა, შემართება, წარმართება, წარმომართება.

**მართებულ-ი** იხ. მართება; ნავის-მართებელი.

**მართებულ-ი** «პოხილი», მსუქანი: „კუროთა მართებულთა მომიცვეს მე“ Ꮯ,—„კუროთა პოხილთა მომიცვეს მე“ Ⴂ, **ფს. 21,13**; „მორეწნი (მროწეულნი O) მისნი, ვითარცა ზუარაკნი მართებულნი მუნ შინა“ I, **იერმ. 46 21**; „შე-მცა-წირულ ვართ .. ვითარცა ბევრეულნი კრავთა მართებულთანი“ O, **დან. 3,40**. იხ. მართება.

**მართლ** «პირისპირ», პირდაპირ, სწორად, ნამდვილად: „ერი იგი დგა მართლ (პირისპირ C) იერიქოსა“ M, **ისუ ნ. 3,16**; „იტყოდა მართლ“ **მრ. 7,35**; „აღდეგ ფერჴთა შენთა ზედა მართლ“ **საქ. მოც. 14,10**; „თუალნი შენნი მართლ ჰხედვიდენ“ O, **იგ. სოლ. 4,25**; „მშჳდობით და მართლ ვიდოდა“ O, **მალ. 2,6**; „ვერ ჰხჳდოდით მართლ მეყსეულად“ O, **მიქ. 2,3**. იხ. მართალი; შდრ. არა-მართლ.

**მართლად** იხ. მართლიად.

**მართლგანმზრახველ-ი** სწორად განმსჯელი, ბრძენი: „იყავ მართლგანმზრახველ“ **მთ. 5,25**. იხ. განმზრახველი.

**მართლება**: „უკუეთუ კაცთა შორის თუ ვინმე სცის სხჳსა მონასა, დაღაცათუ ემართლებინ რასმე...“ **მ. სწ. 39,22**. იხ. მართალი.

**მართლიად, მართლად** «ამენ», ნამდვილად, სწორად, სამართლიანად: „მართლიად მართალსა გეტყჳ თქუენ“ C,—„ამენ, ამენ გეტყჳ თქუენ“ DE, **ი. 1,51**; „მართლიად ჰსაჯე“ **ლ. 7,43**; „მართლიად მოგუაგებ ბოროტსა კეთილისა წილ“ **ფლკტ. 142,9** იხ. მართალი.

**მართლმადიდებელ-ი** ორთოდოქსი: „სადაცა გესმას, ვითარმედ არიან მართლმადიდებელნი, მუნ წარვედ“ **მ. ცხ. 25r**. იხ. მადიდებელი.

**მართლმადიდებელობა** ორთოდოქსობა.

**მართლმსაჯულ-ი** მართალი: „მართლმსაჯულ ხარ, უფალო!“ **მ. ცხ. 414r**. იხ. მსაჯული.

**მართლმსაჯულება, მართლმსაჯულობა** სწორად გასამართლება: „მართლმსაჯულობისათჳს ღმრთისა“ **თავნი იაკ. ეპ. 6**; „ვითარცა ცეცხლი და თივაჲ ერთგან ვერ იყოფებიან, ეგრეთვე მართლმსაჯულებაჲ და მოწყალებაჲ ერთსა სულსა თანა ვერ იყოფებიან“ **A—35,163r**. იხ. მსაჯულება/მსაჯულობა.

**მართლობა** თავის მართლება: „ანუ რასა ვიტყოდით, ანუ რასა ვმართლობდეთ“ O, **დაბ. 44,16**. იხ. მართალი.

**მართლსარწმუნოვება** მართლმადიდებლობა: „რომელნი მართლსარწმუნოვებისათჳს განიდევნეს და მიეცნეს საპყრობილეთა და ექუსორია ყვნეს“ **ნრს. 75,16**. იხ. სარწმუნოვება.

**მართლუკუნ** «უკუნ», «კუალად», უკან: „წარვედ მართლუკუნ ჩემგან“ DE,—„უკუნ იქეც ჩემგან“ C, **მრ. 8,33**; „იორდანე უკუნიქცა მართუკუნ (კუალად Ꮯ)“ Ⴂ **ფს. 113,3**; „მართლუკუნ იქცენ და სირცხჳლეულ იქმნენ, რომელნი ზრახვიდეს ჩემთჳს ძჳრსა“ **ფს. 34,4**. იხ. უკუნ.

**მართლქუე** «დამართ»: „მიიხილონ ცად მიმართ და ზე და ქუეყანად დამართლქუე“ G,—„აღიხილნენ თუალნი ზეცად და ქუეყანად დამართ“ O, **ეს. 5,30**. იხ. ქუე.

**მართუე** ნაშობი, შვილი, ბარტყი, «ყრმა», «ჭბო»: „მართუენი მათნი (ჭარისა და დათჳსა) აღრეულად იქცეოდიან“ O,—„თანად იყვნენ ყრმანი მათნი“ pb., **ეს. 11,7**; „განჰზარდენ მართუენი მათნი თჳნიერ შიშისა“ M,—„გამოზარდენ თუ ჭბონი მათნი გარე შიშისა“ pb., **იობ 39,3**; „ქათამმან (მფრინველმან DE) შეიკრიბნის მართუენი“ **მთ. 23,37**; „შეჭამედ იგი მართუეთა ორბისათა“ O, **იგ. სოლ. 30,17**; „მართუეთა მათ დაჰკრტნნიან ძუელნი ფრთენი“ **ფიზ. XI,12**; „და-თუ-უტევნეს კუერცხნი თჳსნი უნდილად, მართუეთა ვერ გამოისხამს“ **მ. ცხ. 197v**. იხ. მართუეაკა.

**მართუეაკა**: „ქათმისა მართუეაკაჲ გაუზარდის შესაწირავად წმიდასა თევდორეს“ **Q—240,159**. იხ. მართუე.

**მართჳს-მოყუარე** შვილის მოყვარე: „ჭეკმა მართჳს-მოყუარე არს“ **ფიზ. VII, 7**. იხ. მოყუარე.

**მარიალ-ი** წლის მე-10 თვე ძველად ჩვენში, ეხლანდელი ივნისი: „აღესრულა წმიდაჲ იგი ფილეკტიმონ ათხუთმეტსა მარტისა თთჳსასა, რომელ არს მარიალი, დღესა შაბათსა“ **ფლკტ. 160,20**; „მეხუთესა მარიალისა თჳსასა მოუწოდა მათ ბჭემან მან“ **H—341,475**.

**მარიამეთ-ი** მარიამიანნი: „მოსრულ იყვნეს მარიამეთა“ C, **ი. 11,45**.

**მარილ-ი**: „თქუენ ხართ მარილ ქუეყანისა“ **მთ. 5,13**; „მარილი წყლისაგან არს“ **მ. ცხ. 46r**; „ვითარცა მარილნი დაიფქვნენ“ **მ. ცხ. 233r**. იხ. დამარილება, მარილეანი/მარილიანი/მარილო(ვ)ანი, მარილოვნება, მარილოვნიანი, შემარილება.

**მარილეანი, მარილიან-ი, მარილოვან-ი, მარილოან-ი** მლაშე: „მსგავს არის იგი ქუეყანასა სოდომისა და გომორისასა, რომელი-იგი მარილეან არს და არცა ნაყოფსა მოიღებს და არცა მდელოსა“ **მ. ცხ. 274v**; „მარილეან არს ქუეყანაჲ ჩუენი“ **მ. ცხ. 361v**; „უკუეთუ უმგბარი იყვის ანუ უმარილოჲ ანუ მარილიანი... მზარეული დაიუბნის“ **ი.-ე. 37,13**; „დაშთის ზღუაჲ იგი მარილოვან (var. მარილეან)“ **ბ. კეს.-ექუს. დღ. 49 5**; „დაეშენოს იგი ბიცოანსა ქუეყანასა მარილოვანსა“ O,—„დაეშენოს აღდაჭსა ქუეყანასა... ქუეყანასა შინა მარილიანსა“ pb., **იერემ. 17,6**; „შეითქუნეს ღელესა მას მარილოანსა“ O, **დაბ. 14,3**.

**მარილოვან-ი**: „მარილოვან იყო იგი, რამეთუ მარტოჲ ესუა იგი დედასა მისსა“ **გრ. ნოს.-კაც. აგებ. 206,27**; „შეამკვენით მარილოვანნი იგი ტაბლანი თქუენნი ჭსენებითა მით თქუმულთაჲთა“ **ბ. კეს.-ექუს. დღ. 136,21**; „იყო (წყალი) მარილოვან ფრიად“ **H—341,283**. „რაჲსა უკუე უმეტესსა და უფროჲს ამისსა იქმან, რომელნი-იგი სხენან **მარილოვნად** და წერენ მიწასა ზედა“ **ბ. კეს.-ექუს. დღ. 130,9**. იხ. მარილი.

**მარილოვნება** მარილიანობა: „დაწურის და დაატკბის მარილოვნებისაგან მისისა და სიმწარისაგან გამოსა-

დინელმან მან“ **ბ. კეს.-ექუს. დღ. 61,16.** იხ. მარილოვანი.

**მარილოვნიან-ი** მარილიან-ი: „ვსუემდი წყალსა მარილოვნიანსა ზღჳსაგან“ **მარკ. 249v.** იხ. მარილოვანი.

**მარილყრილ-ი** მარილ-დაყრილი: „მეგანძურად დაიდგინა მარილყრილისა მის ღორის-ჴორცისა“ A—**92,731.** იხ. ყრილი.

**მარკიანელ-ი** მარკიანეს მიმდევარი: **ჩრთ.** D, **კ. იერ. ალდ. 328.**

**მარმალ-ი** მარმარილო: „განვისუენებდეთ ტაძართა შინა... მარმალითა დასხმულთა“ A—**92,234.**

**მარმარილო, მარმარინო** marmor: „დგეს ტაკუკნი მარმარილოჲსანი ექუსნი“ C, **ი. 2,6**; „წჳვნი მისნი მარმარინოჲსანი“ O, **ქება 5,15**; „მდებარე იყო მუნ ნაკუეთი მარმარილოჲსა სუეტისაჲ“ **მ. ცხ. 247v**; „გიდგან ტაძარნი მარმარილოჲთა მოლესულნი და გლახაკსა არა აქუს სართულიცა, რომელსა ქუეშე შევიდეს“ **მ. სწ. 85,26**; „ჰრქუა ხუროთა მათ მომსხმელთა მარმარილოსათა“ H—**341,149.** შდრ. მარმალი.

**მარმარინოფენილ-ი** მარმარილოთი დაგებული: „ფოლოცნი ესე მარმარინოფენილნი“ **ფლკტ. 133,28.** იხ. ფენა.

**მარტ-ი** წლის მესამე თვე: „(ხჱ) მოჰკუეთეს მარტსა ოცდახუთსა, დღესა პარასკევსა“ **ქ. ცხ. 120,6.**

**მარტივ-ი** უბრალო: „უც ფინიკსა გული ერთი... ერთი არს გული მისი და მარტივი“ **მ. ცხ. 403r.**

**მარტივად** ადვილად: „შევიწყნაროთ თარგმანებაჲ მისი მარტივად შედგომითა ზრახვასა წიგნისასა“ **ბ. კეს.-ექუს. დღ. 35,5.** იხ. განმარტება, განმმარტებელი, სიმარტივე.

**მარტივობა, მარტიობა** «განმარტებული», უმანკოება, გულუბრყვილობა: „მარტიობითა (განმარტებულითა) გულისაჲთა გეშინოდენ ღმრთისა“ **კოლ. 3,22**; „გინა თუ სიყუარულითა, გინა თუ მარტივობითა მოიყვანნი აქა პირნი ჭაბუკთანი“ **ლიმ. 89,27.**

**მარტო** «მხოლო», განცალკევებული, მარტოხელი: „გარნა მარტოჲ ღმერთი“ C,—„გარნა მხოლოსა ღმერთსა“ DE, **მრ. 10,18**; „მარტოჲ იპოვა მუნ“ **მთ. 14.23**; „მიჰრიდა მერმე მთად კერძო მარტომან“ **ი. 6,15**; „რამეთუ მარტო არს და ქურივ“ **ფლკტ. 148,1**; „მარტოჲ ცხორებასა ჩუეულ არს“ **ფიზ. XXXIII, 7**; „ერი მარტოჲ დაემკჳდროს“ G, **რიცხ. 23,9.**

**მარტოდ** «თჳსაგან», ცალკე, მხოლოდ: „გარე-იყვანა იგი ერისა მისგან მარტოდ“ C,—„განიყვანა იგი ერისა მისგან თჳსაგან“ DE, **მრ. 7,33**; „დაადგინე იგი მარტოდ“ G,—„დაადგინე იგი თჳსაგან“ M, **მსჯ. 7,5**; „გურიტსა მარტოდ სლვაჲ უყუარს“ **ფიზ. XXXII,19.** იხ. გა(ნ)მარტო(ვ)ება, მარტო(ვ)ება.

**მარტოდ-მყოფ-ი** მონაზონი, ბერი: „და პოვეს მარტოდ-მყოფი ვინმე“ **ატმ. 102,3**; „იხილა რაჲ ძმამან მან მარტოდ-მყოფი იგი და დაყუდებული, განუკჳრდაცა“ **მ. ცხ. 250v**; „სწავლაჲ წმიდისა ეფრემისი მონაზონთა მიმართ და მარტოდ-მყოფთა“ **მ. სწ. 188,2.** იხ. მყოფი.

**მარტოდ-შობილ-ი** მხოლოდ-შობილი: „შობილი უეჭუელად თესლისაგან დავითისა. დედაკაცისაგან მარტოდ-შობილისა“ **ქ. ცხ. 118,14.** იხ. შობა.

**მარტო(ვ)ება** განცალკევება, განმხოლოება: „უმჯობჱს შენდა... ვიდრე დამკჳდრებაჲ შენი მარტოებით“ **არსტ. 63,7**; „ვერ შემძლებელ არს მარტოებით დაყუდებად“ **მ. ცხ. 77r**; „ველოდე მას, რაჲთა ვეზრახო მარტოებით“ **მ. ცხ. 215v.** იხ. მარტო.

**მარტორქა** manoceros, unicornus: „ანუ ინებოსმეა მარტორქამან მონებად შენდა“ M, **იობ 39,9**; „(მიჴსენ) რქათაგან მარტორქისათა“ **ფს. 21,22** იხ. რქა.

**მარტოქმნულ-ი** განცალკევებული: „ხოლო ჭეშმარიტი ქურივი და მარტოქმნული ესავს უფალსა“ **I ტიმ. 5,5.** იხ. ქმნული.

**მარტჳლ-ი, მარტჳრ-ი** მოწამე: „თანა-შეერაცხა მარტჳლთა“ **ბ. კეს.-40-თჳს 121,21**; „განეწესე მარტჳრთა თანა“ **ფლკტ. 156,29**; „მარტჳლთა ჴსენებითა ვინ-მე განძღეს მარტჳლთა მოყუარე?“ **ბ. კეს.40-თჳს 115,4.** იხ. მარტჳლობა/მარტჳრობა/მარტჳრება, სამარტჳლე.

**მარტჳლია, მარტჳრია** სულიწმიდის მოფენის დღე: „დღჱ იგი მარტჳრიისაჲ ყოფად იერუსალჱმს“ **საქ. მოც. 20,16**; „დავადგრე ეფესოს შინა ვიდრე მარტჳრიადმე“ **I კორ. 16,8**; „ლოცვანი წმიდისა მარტჳლიისანი“ **ი.-ე. 30,7.**

**მარტჳლობა, მარტჳრობა, მარტჳრება** მოწამეობა; წამება: „მოიღოს მარტჳრობისაცა იგი გჳრგჳნი“ **მრთ.** S, **კ. იერ.- ალდგ. 168,5**; „არად შეგერაცხოს მარტჳრებაჲ შენი“ **ფლმ. 293v**; „მიიღო ნაწილი იგი მარტჳლობისაჲ“ **ატმ. 10,5**; „რაჲთა ღირს იქმნენ მადლსა მარტჳლობისასა ქრისტესთჳს“ **ბალ. 18,12.** იხ. მარტჳლი.

**მარღუ** წამხდენელი, დამარღვეველი: „შენ იგი ხარა, მარღჳ ისრაჱლისაჲ, რომელი გარდააქცევ ისრაჱლსა?“ O, **III, მფ. 18,17.** იხ. რღუევა.

**მარჩბივ-ი** «მრჩობლი», «ბორჯღლედი», ტყუპი: „ჰრქუა თომა, რომელსა ერქუა მარჩბივ“ **ი. 11,16**; „შეუპყრნეს მარჩბივნი მისნი“ G,—„მრჩობლთა მისთა შებმა უყოს“ M, pb., **II შჯ. 25,11**; „მეფე გაისაჲ დამოჰკიდა ძელსა ზედა მარჩბივსა“ G,—„მეფე გაისა დამოჰკიდეს ძელსა ბორჯღლედსა“ M, **ისუ 6. 8,29**; „იყვნეს მარჩბივნი მუცელსა მისსა“ O, **დაბ. 38,27.**

**მარცუალ-ი** მარცვალი, ცალი, «კუფხალი»: „მსგავს არს... მარცუალსა მდოგჳსასა“ **მთ. 13,31**; „ვითარცაიგი იპოვის მარცუალი ტევანსა შინა“ I, **ეს. 65,8**; „შიშუელი მარცუალი... იფქლისაჲ“ I, **კორ. 15,37**; „არცალა მარცუალი ვენაჴსა შენსა აღკრიბოთ“ pb.,—„არცა კუფხალნი ვენაჴისა შენისანი შეჰკრიბნე“ G, **ლევიტ. 19,10.**

**მარცხენე, მარცხენა**: „ნუ აგრძნობნ მარცხენე შენი“ **მთ. 6,3**; „მარცხენჱ მხსი თავსა ჩემსა ქუეშე“ O, **ქება 2,6**; „დაიდგა ბარზიმი იგი ჴელსა მარცხენასა“ **საკითხ. წიგ. II, 72,3.** იხ. მარცხენით, მარცხენითი/მარცხენჱთი, მარცხენით კერძო, მარცხენით კერძოჲ, მარცხლ/მარცხნ, მარცხლ კერძო.

**მარცხენედ კერძო** (ზზ.) მარცხნით მყოფი, მარცხენა მხარისა: „მოიყვანნა იოსებ ძენი თჳსნი: ეფრემ მარჯუენით

მ ა რ ც ხ ე ნ ე დ კ ე რ ძ ო ისრაჱლისა" O, დაბ. 48,13. იხ. მარცხენით, მარცხენითი/მარცხენჳთი.

**მარცხენით** (ზზ.) მარცხნით, მარცხნივ: „ნუ მიაქცევ ნუცა მარჯუენით, ნუცა მ ა რ ც ხ ე ნ ი თ" O, იგ. სოლ. 4,26; „დაადგინნის ცხოვარნი მარჯუენით მისა და თიკანნი—მ ა რ ც ხ ე ნ ი თ" მთ. 25,33; „დაუტევეთ იგი მ ა რ ც ხ ე ნ ი თ" საქ. მოც. 21,3. იხ. მარცხენე.

**მარცხენით-ი, მარცხენჳთ-ი** «მარცხენით კერძოჲ», მარცხნით მყოფი: „ჰრქუას მ ა რ ც ხ ე ნ ი თ თ ა მათ" DE,—„ჰრქუას მ ა რ ც ხ ე ნ ი თ კ ე რ ძ ო თ ა ც ა მათ" C, მთ. 25,41; „მარჯუენითნი ადგილნი ვიდრემდევე ეგნეს, მ ა რ ც ხ ე ნ ი თ ნ ი ნუმცა ჰგიან" განხ. ი. 201,11; „წინაჲთვე ამისა დააყენა მ ა რ ც ხ ე ნ ჳ თ ი იგი დიაკონი" საკითხ. წიგ. II, 120,1. იხ. მარცხენე.

**მარცხენით კერძო** (ზზ.) მარცხნით, მარცხნისაკენ, მარცხენა მხარეს: „ეპყრა ეპიფანე... ერთსა მ ა რ ც ხ ე ნ ი თ კ ე რ ძ ო" საკითხ. წიგნ. II, 128,15. იხ. კერძო.

**მარცხენითკერძო-ჲ** მარცხენა მხარისა; «მარცხენითი», «მარცხენჳთი»: „ჰრქუას მ ა რ ც ხ ე ნ ი თ კ ე რ ძ ო თ ა ც ა მათ" C,—„ჰრქუას მ ა რ ც ხ ე ნ ი თ თ ა მათ" DE, მთ. 25,41. იხ. კერძო.

**მარცხლ, მარცხნ** (ზზ.) მარცხნით: „ვიდოდით მას შინა, გინა მარჯულ (მარჯუნ I), გინა მ ა რ ც ხ ლ (მარცხნ I)" O, ეს. 30,21; „უფროჲს მარჯუნ და მ ა რ ც ხ ნ განჰმარტე იგი" I, ეს. 54,3; „გამოეცხადნეს მოსე და ელია, მდგომარენი მარჯულ და მ ა რ ც ხ ლ" იპ. რომ.-კურთხ. ისაკ და იაკ. 88,9. იხ. მარცხენე.

**მარცხლ კერძო** «მარცხენით კერძო»: „მ ა რ ც ხ ლ კ ე რ ძ ო მიაქციეთ" ანდ.-ანატ. 233,27; „წარმოჴელის მიწასა ვასუილისსა მ ა რ ც ხ ე ნ ი თ კ ე რ ძ ო (მ ა რ ც ხ ლ კ ე რ ძ ო ჲ M)"G, ისუ ნ. 19,28. იხ. კერძო.

**მარცხუენელ-ი** შემარცხვენელი: „და ესე (ქებაჲ კაცთაჲ) განმაქიქებელ და მ ა რ ც ხ უ ე ნ ე ლ არს კაცისა" მ. ხწ. 83,12. იხ. რცხუენა.

**მარწუხ-ი** «მოსაქლუნი», მაშა: „დაბურონ... ბაზმაკნი მისნი და მ ა რ წ უ ხ ნ ი მისნი და მისაყოფელნი მისნი" G,—„შებურონ... ორნი სანთელნი მისნი და მ ო ს ა ქ ლ უ ნ ი მისი და განსაჴოცი მისი" pb., რიცხ. 4,9; „ნაკუერცხალი, რომელი მ ა რ წ უ ხ ი თ ა მოიღო საკურთხეველისაგან" I, ეს. 6,6; „მოიღეს წამალი იგი მ ა რ წ უ ხ ი თ ა შეპყრობილი" X* 282r.

**მარხვა** შენახვა, დაცვა, მარხულობა; დაფლვა: „ი მ ა რ ხ ე ს მას დღესა შინა" GM, მსჯ. 20,26; „ი მ ა რ ხ ე თ მარხვაჲ" O, III, მფ. 21,9; „ი მ ა რ ხ ვ ი დ ე ს" C,—„იყვნეს... მ ა რ ხ ვ ა ს ა შინა" DE, მრ. 2,18; „რომელი ი მ ა რ ხ ვ ი დ ე ს მცნებათა, დაიცვეს სული თჳსი" O, იგ. სოლ. 19,16; „წიგნი იგი მისცა მ ა რ ხ ვ ა დ" O, იერემ. 36,20; „აქა ჰ მ ა რ ხ ა ვ ს მამაჲ ჩუენი" X 368v.

**მარხვა** მარხვა, მარხულობა: „მ ა რ ხ ვ ი თ ა... ჰმსახურებდა" C, ლ.2,37; „წმიდა ყავთ მ ა რ ხ ვ ა ჲ" O, იოვ. 1,14; „დავჳსნათ დღეს მ ა რ ხ ვ ა ჲ" მ. ცხ 267v; „მ ა რ ხ ვ ა ს ა ც ა და ჭამასა გუამი შენი ერთვე ჰმელ არს" მ. ცხ. 87v; „ჩუეულებაჲ იგი მ ა რ ხ ვ ი ს ა ჲ აქუნდა" მრთ. A, ან ტ. დ.32v; იხ. დამარხვა(-ული), დამმარხველი, დასამარხველი(-ლად), მარხევა, მარხვევა, მარხვეული, მარხული, მარხულად, მმარხველი, ნამარხევი, სამარხავი, შთამარხვა.

**მარხვება, მარხვევა** შენახვინება, მარხვინება: „ნუუკუე ჴელ-ეწიფების ძეთა სიძისათა... რაჲთა ა მ ა რ ხ ვ ე ბ დ ე ს მათ" ლ. 5,34; „მერმე ა მ ა რ ხ ვ ი ა მათ ხუცესმან ორ-ორით" მ. ცხ. 168v. იხ. მარხვა.

**მარხვეულ-ი** უჭმელი: „დაიმჭირნა იგინი მუშაკობასა შინა დღე ყოველ მ ა რ ხ ვ ე უ ლ ნ ი" მ. ცხ. 267v. იხ. მარხვება.

**მარხულ-ი** უჭმელი: „დადგრომილ იყვნეს მ ა რ ხ უ ლ ნ ი" ვარ. 804. იხ. მარხვა.

**მარხულად** შენახულად: „არიან ნეშტნი ძუალთა ჩუენთანი მ ა რ ხ უ ლ ა დ ადგილსა ერთსა, რომელი მოგესწაოს" ხხსტ. 143,3. იხ. მარხვა(-ული).

**მარჯუე** «შესაძლებელი», მარჯვე, კარგი, შესაფერისი, მოხერხებული, «განმარჯუებული», ყოჩაღი: „მ ა რ ჯ უ ე თუ არს" C,—„უკუეთუ შ ე ს ა ძ ლ ე ბ ე ლ არს" მთ. 26,39; „რომელი-იგი იყო მწერალ მ ა რ ჯ უ ე შჯულსა მას მოსესსა" I ეზრა 8,3; „მ ა რ ჯ უ ე და წეს იყო საჴურველი იგი" ოქრ.-მარხ. და იონ. 101,34; „სიტყუანი შენნი კეთილ არიან და მ ა რ ჯ უ ე" O, II, მფ. 15,3; „იყო დღჱ მ ა რ ჯ უ ჱ" მრ. 6,21; „არცა ერთი რაჲმე მიზეზი მ ა რ ჯ უ ე დ და მძლედ აქუნდეს ცხოვრებისაჲ" ფლკტ. 134,12; „ვითარცა ჟამსა მ ა რ ჯ უ ე ს ა მისცა იგი" DE,—„ვითარცა გ ა ნ მ ა რ ჯ უ ე ბ უ ლ ა დ მისცა იგი" C, მრ. 14,11; „ეძიებდა ჟამსა მ ა რ ჯ უ ე ს ა" DE,—„ეძიებდა გ ა ნ მ ა რ ჯ უ ე ბ უ ლ ს ა ჟამსა" C, მთ. 26,16; „მისცა ღმერთმან კაცი ორითავე მ ა რ ჯ უ ჱ" ი.-ე. 52,13.

**მარჯუედ** მხნედ, მამაცად; კარგად: „მოირთხა მჴლდსა მ ა რ ჯ უ ე დ" M, II ნშტ. 18,33; „გემოსა იხილავნ (ღჳნისასა), და უკუეთუ მ ა რ ჯ უ ე დ არნ, არარაჲ ბრძანის" ი.-ე. 37,4. იხ. გამარჯუებული, განმარჯუება, მარჯუება, მიმარჯუება, მარჯუენე, სიმარჯუე, უმარჯუე.

**მარჯუება** მოხერხება: „მინდა მისლვაჲ მუნ და ვერ ვ ი მ ა რ ჯ უ ე" Sin.—11,151r. იხ. მარჯუე.

**მარჯუენე, მარჯუენა** მარჯვენა: „რომელსა ჴელი მისი მ ა რ ჯ უ ე ნ ჱ განჴმელ ედგა" DE,—„რომელსა ჴელი მ ა რ ჯ უ ე ნ ა ჲ განჴმელ ედგა" ლ. 6,6; „მ ა რ ჯ უ ე ნ ა ჲ მათი სავსე არს ქრთამითა" Ꞇ, ფს. 25,10; „გიპყარ ჴელი მ ა რ ჯ უ ე ნ ე შენი" I, ეს. 42,6; „მ ა რ ჯ უ ე ნ ე მ ა ნ შენმან შემიწყნაროს მე" ოქრ.-მარხ. და იონ. 104,14. იხ. მარჯუენით, მარჯუენითი, მარჯულ/მარჯუნ.

**მარჯუენე** მარჯვე, ყოჩაღი: „კაცი ორითავე ჴელითა მ ა რ ჯ უ ე ნ ე" M,—„მამაკაცი მრჩობლ მ ა რ ჯ უ ე ნ ე" G, მსჯ. 3,15.

**მარჯუენით** «მარჯულ», მარჯვნით, მარჯვნისაკენ: „დაჯედ მ ა რ ჯ უ ე ნ ი თ ჩემსა" მთ. 22,44; „დადეგ მ ა რ ჯ უ ე ნ ი თ ჩემსა" ი. მოც. 88,40; „ნუ მიაქცევ ნუცა მ ა რ ჯ უ ე ნ ი თ, ნუცა მარცხენით" O, იგ. სოლ, 4,26; „მ ა რ ჯ უ ე ნ ი თ... და მარცხენით შენსა" DE,—„მ ა რ ჯ უ ლ შენსა და მარცხლ" C, მრ. 10,37. იხ. მარჯუენე.

**მარჯუენით-ი** მარჯვენით მყოფი: „მ ა რ ჯ უ ე ნ ი თ ნ ი ადგილნი ვიდრემდევე ეგნეს, მარცხენითნი ნუმცა ჰგიან" განხ. ი. 201,10. იხ. მარჯუენით.

**მარჯულ, მარჯუნ** მარჯვნით, «მარჯუენით»: „მ ა რ ჯ უ ლ შენსა და მარცხლ" C,—„მ ა რ ჯ უ ე ნ ი თ... და მარცხენით შენსა" DE, მრ. 10,37; „ნუ დაისუამ მას მ ა რ-

* X ყველგან ფანქრითაა მიწერილი (რედ.).

ჯულ შენსა" O, ზირ. 12,12; „ვიდოდით მას შინა მარჯულ (მარჯუნ—var.), გინა მარცხლ (მარცხნ var.)" O, ეს. 30,21; „უფროჲს მარჯუნ და მარცხნ განჰმარტე იგი" I, ეს. 54,3.

**მარჯულ კერძო** «მარჯუენით კერძო»: „სდევით-ღა მარჯულ კერძო ნავისა მაგის სათრომელი ეგე" C,—„სდევით ბადჱ ეგე მარჯუენით კერძო ნავისა მის" DE, ი. 21,6. იხ. მარჯუენე.

**მასესხებელ-ი** გამსესხებელი: „მასესხებელი და მოსესხჱ ურთიერთას შეიმთხჳნეს" O, იგ. ხოლ. 29,13. იხ. სესხი.

**მასკლავ-ი, მასკულავ-ი** იხ. ვარსკულავი.

**მასკნე** ვაზის ძაფი (საბა): „ნუ აღმოაცენებნ... მასკნჱ იგი მავნებელი" მსკ. 43,17; „გამოაბას... მასკნესა ვენაჴისასა კიცჳ იგი ვირისაჲ" იპ. რომ.-კურთხ. ისაკ. და იაკ. 80,11.

**მასმაროთ-ი** «მარმარუთი», ჭურჭელი: „წარიღეს... საპფუთნი და მასმაროთნი და საწურველნი" I,—„წარიღეს... საპოფთნები და მარმარუთნები და საწუვენი" O, იერემ. 52,19.

**მასმენელ-ი** ცუდის მთქმელი, მაცთური, დამბეზღებელი: „აღდგა მასმენელი—ეშმაკი—ისრაელსა ზედა" M, I ნშტ. 21,1; „ცოლნი მათნი ეგრეთვე ღირსმცა არიან, ნუ მასმენელ, ფრთხილ, მორწმუნე ყოველსა შინა" I ტიმ. 3,11. იხ. სმენა.

**მასპინძელ-ი** სტუმრის მიმღები: „რომელნი-იგი მასპინძელ ექმნნეს მას" ოქრ.-მარხ. და იონ. 104,33. იხ. მასპინძლობა.

**მასპინძლობა** გამასპინძლება: „რაოდენგზისცა მივიდის და უმასპინძლის სახლსა შინა თჳსსა" მ. ცხ. 136r. იხ. მასპინძელი.

**მასრულ-ი** შესაწირავი ან ძღვენი კერპთ-თაყვანისმცემელთა: „არა იყოს მასრული ასულთაგან ისრაჱლისათა" G, II, შჯ. 23,17.

**მასწავლელ-ი** მასწავლებელი, დამრიგებელი, «მოძღუარი»: „კაცი... მრავალთა მასწავლელ და თავისა თჳსისა უჴმარ არს იგი" O, ზირ. 37,22; „არა მესმოდა ჴმაჲ მასწავლელისა ჩემისაჲ და მოძღურებისა ჩემისა" O, იგ. ხოლ. 5,13; „ურჩულოებისა მასწავლელო" A,—„ურჩულოებისა მოძღუარო" B, სბსტ. 131,17; „უფროჲს ყოველთა მასწავლელთა ჩემთაჲსა გულისჴმა-ვყავ" ფს. 118,99; „ვერ შეიყუარნეს უსწავლელმან მასწავლელნი თჳსნი" O, იგ. ხოლ. 15,12. იხ. სწავლა.

**მასწრაფებელ-ი** მიმძლავრებელი, შემაწუხებელი: „დადუმებულ არს მასწრაფებელი იგი" I, ეს. 14,4. იხ. სწრაფება.

**მასხურებელ-ი** მსხურებელი: „მასხურებელმან წყალსა.. განირცხას სამოსელი" G, რიცხ. 19,21.

**მატაკარან-ი** ზედამდგომელი, მნე, მტარვალთ-უფროსი: „მიჰყიდეს იოსებ ეგჳპტეს პეტეფრეს საჭურისსა მატაკარანსა" O, დაბ. 37,36; „წარტყუენნა ნაბუზარდან მატაკარანმან ბაბილონდ" I, იერემ. 39,9; „(ივლტოდა) იოსეფ ცოლისაგან მატაკარანისა ფარაოჲსისა" ფიზ. XX,51.

**მატანია** თაყვანისცემა, მუხლის მოყრა: „მოვედ და აღვითქუნეთ მატანიით" ლიმ. 50,3.

**მატება** «გარდარევა», მეტობა: „რაოდენთა სასყიდლით დადგინებულთა მამისა ჩემისათა ჰმატს პური" DE,—„რავდენთა მორეწეთა მამისა ჩემისათა გარდაერევის პური" C, ლ. 15,17; „მატდეს სიმართლე თქუენი" მთ. 5,20; „რომელმან ფრიად მოიღო, არა ემატა" II კორ. 8,15; „რაჲვდენ ჟამ მკჳდრი იგი ყრმა არნ, არარაჲთ ჰმატნ მონასა, უფალ ღათუ არნ ყოვლისა" გალ. 4,1; „ვარსკულავი ვარსკულავსა ჰმატნ დიდებითა" I, კორ. 15,41; „ეგრეცა ხჳდოდით, რაჲთა უფროჲს ჰმატებდეთ" I, თეს. 4,1. იხ. აღმატება, გამომატება, გარდამატება(-ული), გარდამმატებელი, მიმატება შემატება, წარმატება, წარსამატებელი.

**მატიან-ი, მატიანე** წიგნი, სიგელი, ისტორია, დავთარი: „უბრძანე ხილვად მატიანთა საჴსენებელთასა" O, I ეზრა 2,21; „წერილ არს წიგნსა მატიანთასა მეფეთა ისრაჱლისათა" O, I ეზრა 1,33; „იხილე სახლსა მატიანთასა, სადა ძეს წიგნები საჴსენებელთაჲ დამარხულად მეფისა კჳროსისი" O, I ეზრა 6,21; „პოვა სახლსა მატიანეთასა საჴსენებელთა ბაბილონელთასა" O, II ეზრა 6,1; „წიგნნი იგი მატიანთანი განეხუმოდიან და საქმენი კაცთანი, დაფარულნი და ცხადნი, აღმოიკითხვებოდიან" მ. სწ. 123,8.

**მატლ-ი** «ჭია»: „უბრძანა ღმერთმან მატლსა (ჭიასა var.) განთიადისასა ხვალისაგან" G, იონა 4,7; „მატლი იგი მათი არა აღესრულების" მრ. 9,48; „ვითარცა მღილი სამოსელსა და მატლი ძელსა" იგ. ხოლ. 25,20; „განვბანეთ იგი მატლისა მისგან მიწოვანისა" შუშ. XIX,4; „ეგე ყოველი შესაჭმელად მატლთა არს" ანდ.-ანატ. 205,17.

**მატფობარ-ი** მათბობელი: „ვითარცა... იგი (ქმნის) ქათამმან მატფობარმან, რომელმან მოსცის ძალი განმაცხოველებელი მისგან დატფობილთა მათ" ბ. კეს.-ექუს. დღ. 36,28; „ვითარცა ქათამი მატფობარი ისწრაფინ ბუდესა თჳსსა" A—35,145v. იხ. ტფობა.

**მატყიერ-ი, მატყლიერ-ი** მატყლიანი, ბანჯგვლიანი: „კაცი მატყიერი" O, IV მფ. 1,8; „არს ძმაჲ ჩემი მატყიერ" იპ. რომ.-კურთხ. ისაკ. და იაკ. 16,12; „დაწუას სამოსელი ანუ საგუასლი ანუ ფესჳ, ანუ მატყლიერთა შინა ანუ სულიერთა" G, ლევიტ. 13,52; „არს ძმაჲ ჩემი მატყლიერ, ხოლო მე წყლტუაჲ ვარ" Ath.—11,235r. იხ. მატყლი; ფერჴმატყიერი.

**მატყლ-ი**: „დადვის თოვლი, ვითარცა მატყლი" ფს. 147,5; „მოიგო მატყლი და სელი, და ქმნა საჴმარი ჴელითა თჳსითა" O, იგ. ხოლ. 31,13; „ვითარცა მატყლი განვასპეტაკო" I, ეს. 1,18; „ვითარცა მატყლნი მღილთაგან შეიჭამნენ" I, ეს. 51,8; „არა შეიმოსის მან მატყლისა სამოსელი, არამედ ჰმოსიენ სტევისა (სელისა var.) სამოსელი" მრთ. C, იაკ. მოც. 94. იხ. მატყიერი.

**მატყლიერ-ი** იხ. მატყიერი.

**მატყუებელ-ი** საბაბი: „მოიჴსენე, რამეთუ მე მატყუებელ გექმენ გჳრგჳნისა მის" ანდ.-ანტ. 222,19. იხ. ტყუება.

**მაუდაბნოებელ-ი** «რომელი მოაოჴრებდა», ამომგდები: „მაუდაბნოებელი ქუეყანისა ჩუენისაჲ“ G,—„რომელი მოაოჴრებდა ქუეყანასა ჩუენსა“ M, **მსჯ. 16, 24.** იხ. უდაბნოება.

**მაუზნ-ი, მაუზენ-ი** ძლიერი: „ღმერთი მაუზნი (მაუზენი O) ადგილსა თჳსსა ადიდოს“ I, **დან. 11,38.**

**მაურვებელ-ი** გულშემატკივარი, «მაჭირვებელი»: „არავინ მაურვებელთაგანი იყო, არამედ დედაკაცი იგი იყო“ **მრთ. D, პეტრე და ელია 314;** „იყვნენ თქუენდა მაურვებლებ“ G,—„იყვნენ იგინი თქუენდა მაჭირვებელ“ O, **მსჯ. 2,3.** იხ. ურვება.

**მაუცარ-ი:** „განვეშორნეთ მაუცართა და გრძნეულთაგან“ **მ. სწ. 150,22.** იხ. უცნება.

**მაუწყებელ-ი** შემატყობინებელი, მაცნე: „ნუ შჭამთ მის მაუწყებელისათჳს და იჭჳსა“ **I კორ. 10,28;** „წარჩავლინნა აბესალომ მაუწყებელნი ყოველთა მათ მიმართ ნათესავთა ისრაჱლისათა“ **O, II მფ. 15,10.** იხ. უწყება.

**მაფორ-ი** სამოსელი, წამოსასხამი: „ვისი არს მაფორი ისი სადედოჲ, რომელი ჰკიდავს“ **მ. ცხ. 162r.**

**მაფრთხობელ-ი** შემაშინებელი: „არავინ იყოს მაფრთხობელ მათა“ I, **იერემ. 30,10.** იხ. ფრთხობა.

**მაფუცებელ-ი** დამფიცებელი: „იწყეს ვიეთმე მიმომავალთა მათ ჰურიათა, მაფუცებელთა, სახელის-დებად სახელსა უფლისა იესუჲსსა მათ ზედა“ **საქ. მოც. 19,13.** იხ. ფუცება.

**მაქებელ-ი** მაქებარი, მეფსალმუნე: „კაცი გამოიცადების პირითა მაქებელისა თჳსისაჲთა“ **O, იგ. სოლ. 27,21;** „ყოველთა მაქებელთა მისთა შეურაცხ-ყვეს იგი“ **O, გოდ. იერემ. 1,8;** „მომგუარეთ მე მაქებელი“ **O, IV მფ. 3,15;** „მაქებელთაგან და მნატრელთა უფროჲსლა ივნებს და იზღვევის“ **მ. ცხ. 60r.** იხ. ქება.

**მაქებლობა** «გალობა»: „იმაქებლა დებორამან და ბარაკმან“ C,—„გალობდეს დებორა და ბარაკ“ M, **მსჯ. 5,1.** იხ. მაქებელი.

**მაქმა** ბადე: „მოიღო მაქმაჲ და დაავლტო წყალსა“ **O, IV მფ. 8,15.**

**მაქმნეველ-ი** მკეთებელი: „არნ ძალი იგი მზრდელი გამყვანებელ და მაქმნეველ ყოველსა ბუნებასა“ **გრ. ნოს.-კაც. აგებ. 171,22.** იხ. ქმნევა.

**მაქუსიერ-ი** მქონებელი: „შეეწიე... რომელი-ეგე ცოცხალ ხარ და მაქუსიერ ხარ“ **მ. სწ. 174,24.** იხ. მაქუსიერება.

**მაქუსიერება** მქონებლობა, სიტკბოება: „პავლე... ღაღადებს და უჩუენებს მამისა ფრიად მაქუსიერებასა“ **მრთ. C, ოქრ.-უძღ. შვილ. 517.** იხ. მაქუსიერი.

**მაღალ-ი** «მაღლოვი», ძლიერ მაღალი, მაღლობი; ამპარტავანი, ამაყი: „კაცთა შორის მაღალი საძაგელ არს წინაშე ღმრთისა“ DE,—„რომელი წინაშე კაცთა მაღლოვ არს, პილწ არს წინაშე ღმრთისა“ C. **ლ. 16,15;** „ძეო ღმრთისა მაღლისაო“ **მრ. 5,7;** „მონანი არიან ღმრთისა მაღლისანი“ **საქ. მოც. 16,17;** „წყალობითა მაღლისაჲთა იგი არა იძრას“ **ფს. 20,8;** „თუალნი უფლისანი მაღალ არიან“ I, **ეს 2,11;** „დადგეს ადგილსა მაღალსა ლევიტელნი იგი“ **O, ნეემ. 9,4;** „აღიხუნეს ქალაქნი მათნი მაღალნი“ **O, ნეემ. 9,25;** „დიდებულ მაღალთა შინა“ **მთ. 21,9;** „ქმნნეს მაღალნი კუმევად ღმერთთა“ **M, II ნშტ. 28,25;** „რომელი დამკჳდრებულ არს მაღალთა შინა“ I, **ეს. 33,5;** „თუალნი მაღალთანი დაიმდაბლნე“ **O, II მფ. 22,28;** „მაღლითა გულითა იტყჳან“ I, **ეს. 9,9;** „ზემოჲთ მაღლით გარდამოვალს ცრემლი“ **მ. ცხ. 100r;** „რტონი მისნი მაღლად განეფინნეს“ **თომა მოც. 18,24.** იხ. ამაღლება/აღმაღლება, მაღლო(ვ)ი, მაღლოვა, მაღლოვანი, სიმაღლე, უმაღლესი.

**მაღალი გულითა** დიდგულა: „არაწმიდა არს წინაშე უფლისა ყოველივე მაღალი გულითა“ **O, იგ. სოლ. 16,5.**

**მაღლოვ-ი** «მაღალი»: „რომელი წინაშე კაცთა მაღლოვ არს, პილწ არს წინაშე ღმრთისა“ C,—„კაცთა შორის მაღალი საძაგელ არს წინაშე ღმრთისა“ DE, **ლ. 16,15.** იხ. მაღალი.

**მაღლო(ვ)ა** ამაღლება, განდიდება (თავისა): „ნუ ჰმაღლო(ვ)ი“ **O, ჰრომ. 11,20;** „არღარა მაღლოოდის მერმე ნათესავთა ზედა“ **O, ეზეკ. 29,15;** „სიყუარული არა მაღლოინ“ **I კორ. 13,4;** „დიდად მაღლო(ვ)ოდეს და იქმოდეს უშჯულოებასა“ I, **ეზეკ. 16,50;** „რომელი ღმერთი არს, არა მაღლოოდა, და ჩუენ, მონანი ცოდვისანი, დიდად ვმაღლოვით“ **მ. სწ. 70,7;** „არღარა შესძინო მაღლოვად მთასა ზედა წმიდასა ჩემსა“ **O, სოფ. 3,11.** იხ. მაღლოვი.

**მაღლოვან-ი** მაღლობი: „ცეცხლი უდაბნოჲთ გამოჴდა და მაღლოვანნი დაწუნა“ **წწ ტყ. 96.** იხ. მაღალი.

**მაღნარ-ი** ტყე, ხშირი ტყე, ტევრი, ფოთოლ და რტომრავალი ხე, ჭალა, «სერტყი»: „აღვედ მაღნარად“ G, **ისუ ნ. 17,15;** „მოკაფნა მაღნარნი იგი“ **O, IV მფ. 18,4;** „ვითარცა ვაშლი შორის ხეთა მაღნარისათა“ **ქება 2,3;** „უკუეთუ იზახოს ლომმან მაღნარით გამო“ **O, ამოს 3,4;** დაეცა მაღნარი იგი ჴშირად-ნერგი“ **O, ზაქ. 11,2;** „ოხრიედ მაღნარნი“ **ოქრ.-გურიტ. 225,5;** „უკუმევდა... ყოველსა ხესა მაღნარისასა“ **M, II ნშტ. 28,4;** „მოიჴსენონ... ხეთა ზედა მაღნართასა“ O,—„მოიჴსენნენ... სერტყთა მათთა ხესა შორის ვარჯოანსა“ **pb., იერემ. 17,2;** „ვითარცა სერტყი მაღნარისაჲ“ **O, მიქ. 3,12;** „მოვიდა... მთით...მაღნართაჲთ“ **ამბ. 8,3.** იხ. მაღნაროვანი.

**მაღნაროვან-ი** მაღნარით დაფარული: „მთანი დიდ-დიდნი და მაღნაროვანნი იხილნი მრგულად და წყლტუდ“ **ბ. კეს.-ექუს. დღ 91,23.** იხ. მაღნარი.

**მაღჳძებელ-ი** გამომაფხიზლებელი: „იყავ შენ... მოსწრაფედ მაღჳძებელ სულსა“ **მ. სწ. 156,30.** იხ. ღჳძება.

**მაყენებელ-ი** შემჩერებელი, შემფერხებელი: „არავინ იყო მაყენებელ მისა მოქცევად“ **O, მიქ. 2,4.** იხ. ყენება.

**მაყუალ-ი** მაყვალი; morus: „მაყუალთაგან მოისთულიან ყურძენი“ **ლ. 6,44;** „ქრთილისა წილ (აღმომიცენდების) მაყუალი“ **O, იობ 31,40.** იხ. მაყულოვანი.

**მაყუედრებელ-ი** მამხილებელი, ბრალის დამდები: „ყუედრებანი მაყუედრებელთა შენთანი დამეცნეს ჩემ

ზედა“ **ჰრომ. 15,3**; არცა მაგინებელთა და მაყუედრებელთა სასუფეველი ღმრთისაჲ ვერ დაიმკჳდრონ“ **მ. სწ. 245,6**. იხ. ყუედრება.

**მაყულო(ვ)ან-ი** morus: „მაყულოვანსა ზედა, ვითარ-იგი ღმერთი ეტყჳს მას“ DE, **მრ. 12,26**; „ეჩუენა მას ანგელოზი ცეცხლითა ალისაჲთა მაყულოანით გამო“ O, **გამოსლ. 3,2**. იხ. მაყუალი.

**მაშა** იქნებ, მაინც, მაშინ, აბა: „უკუეთუ არა, მაშა ვითარცა უგუნური თავს-მიდევით მე“ **II კორ. 11,16**; „უკუეთუ უბნობაჲ ოდენ მათი მარტოდ განაშორებს გულისსიტყუასა ჩუენსა ღმრთისაგან, მაშა მათ თანა ჭამაჲ და სუმაჲ რაოდენსა შეიქმს ჩუენ შორის სავნებელსა?“ **მ. ცხ. 22г**. „უკუეთუ წმიდანი ანგელოსნი ამას წესსა ზედა არიან, მაშა რაჲ ძეს ჩუენი ცილობასა და განრისხებასა თანა ურთიერთას?“ **მ. სწ. 257,15**; „მაშა რაჲ ულირს ქმარსა, რაჲ ყოსა, უკუეთუ დაადგრეს ცოლი მისი მასვე ზედა ცოდვასა?“ H—**622,29г**.

**მაშენებელ-ი, მაშჱნებელ-ი** მშენებელი: „ლოდი, რომელ შეურაცხ-ყვეს მაშენებელთა“ **მრ. 12,10**; „ესე არს ლოდი იგი, რომელი შეურაცხ იქმნა თქუენ მიერ, მაშჱნებელთა“ **საქ. მოც. 4,11**; „გალატოზთა მათ მაშჱნებელთა აღაშჱნეს“ O, **I ეზრა 5,58**; „ცუდად შურებიედ მაშჱნებელნი მისნი“ **ფს. 126,1**; „იყო ჴელსა მისსა საბელი მაშჱნებელისაჲ და ლერწამი საზომელი“ O , **ეზეკ. 40,3**. იხ. შენება/შჱნება.

**მაშინ** იმ ჟამს: „და მაშინ“ **მრ. 2,20**; „მაშინ ეტყოდის მათ“ **ფს. 2,5**; „უმჯობჱს იყო ჩემდა მაშინ, ვიდრე აწ“ O, **ოვსე 2,7**.

**მაშინვე** ადრიდანვე: „მაშინვე სამეცა“ **მთ. 11,21**; **ფს. 118 92**.

**მაშინ-ღა** მაშინ მხოლოდ: „მაშინ-ღა გამოჩნდა“ **მთ. 13,26**; **მთ. 3,15**.

**მაშინ-ღა-სადმე** მაშასადამე: **მსკ. 31,3**. იხ. მაშინდელი.

**მაშინდელ-ი** იმ ჟამინდელი, იმ დროის: „რომლისაგან მაშინდელი იგი სოფელი წყლით-რღუნითა წარწყმიდა“ **II პეტრე 3,6**; „შეუწირავ იყვნეს ღმრთისა მაშინდელნი შრომანი შენნი“ **მ. ცხ. 275г**. იხ. მაშინ, მაშინდითგან.

**მაშინდითგან** იმიერიდან: „ქმნა ბოროტი მაშინდითგან და უშორესითგან მათით“ O, **ეკლ. 8,12**. იხ. მაშინდელი.

**მაშინებელ-ი** «შემაშინებელი»: „არავინ იყოს მაშინებელი თქუენდა“ pb.,—„არა იყოს შემაშინებელი თქუენი“ G, **ლევიტ. 26,6**; „არავინ იყოს მაშინებელ“ O, **მიქ. 4,4**. იხ. შინება.

**მაშკ-ი** «ზედმოსასხმელი», ჩადრი, კარვის სახურავი ტყავისა: „აღიღოდიდ მაშკები კარვისაჲ“ G, **რიცხ. 4,25**; „დამალა იგი მაშკსა ქუეშე მისსა“ M,—„გარემოასხა მას ზედმოსასხმელი“ G, **მსჯ. 4,18**; „მოიღეს... მაშკები იგი ტყავებისა ვერძთაჲსაჲ ენდროჲს-ფერი“ **გამოსლ. 39,34**.

**მაშრომებელ-ი**: „იყავ შენ მარადის მაშრომებელ ჴორცთა შენთა“ **მ. სწ. 156,30**. იხ. შრომება, შურომა.

**მაშურალ-ი** «დამაშურალი», დაღლილი, დაქანცული, გარჯილი; «მშრომელი»: „იესუ, მაშურალი გზისა სლვისა, დაჯდა წყაროსა მას ზედა“ DE,—„იესუ, დამაშურალი გზისა მისგან, ჯდა წყაროსა მას თანა“ C, **ი. 4,6**; „მოვედით ჩემდა მაშურალნი ეგე და განკაფულნი“ **ფლკტ. 148,33**; „მშრომელთა და მაშურალთა და განეწესა“ **ი.-ე. 35,1**; „მოვიდა ესავ მაშურალი ველით“ O, **დაბ. 25,29**; „რომელნი მაშურალ არიან უფლისა მიერ“ **ჰრომ. 16,12**. იხ. შურომა, სიმაშურალე.

**მაშურალ ყოფა** «დაშურომა»: „შენ გშიოდა და მაშურალ იყავ“ M,—„შენ გშიოდა და დაშურებოდე“ G, **II შჯ. 25,18**.

**მაშფალა** გოდორი: „შთასუეს პავლე მაშფალასა და მით გარდაუტევეს იგი ზღუდესა“ **მ. სწ. 87,21**; „გარდაჰკიდიან ლომსა მას მაშფალაჲ და შთადგიან მას შინა ოთხი კოკაჲ და ესრჱთ იღებდა... წყალსა“ **x 368г**.

**მაშფოთებელ-ი** აღმძვრელი, ამრევ-დამრევი: „ყოველთა მაშფოთებელ არნ“ **მ. სწ. 241,6**. იხ. შფოთება.

**მაჩუ** chirogrillum, cuniculus: „მაჩჳ, რამეთუ აღმოიცოხნის“ M, **ლევიტ. 11,6**; „მაჩჳ, ნათესავი უძლური, რომელთა იქმნიან კლდესა შინა ბუდენი თჳსნი“ O, **იგ. სოლ. 30,26**.

**მაჩუენებელ-ი**: „მრავალნი მოქენენი და მეგობარნი მაჩუენებელნი ჰმსახურებდეს მას“ **ბ. კეს.-ექუს. დღ. 65,20**. იხ. ჩუენება.

**მაჩუენებლობა**: „ყოველი ბოროტი მაჩუენებლობით დაიწყების“ **მ. სწ. 9,15**. იხ. მაჩუენებელი.

**მაც** იხ. დება.

**მაცთუნებელ-ი** შემაცდენელი: „თუალნი შენნი ახედვიდენ მაცთუნებელთა მათ შენთა“ O, **ეს. 30,20**; „სული მაცთუნებელი უდაბნოსა ზედა“ I, **იერემ. 4,11**. იხ. ცთუნება.

**მაცთურ-ი** შემაცდენელი, მატყუარა: „რამეთუ მან მაცთურმან თქუა“ **მთ. 27,63**; „მაცთურით ჰხადი შენ წინამძღუართა ცხორებისათა“ **ანდ.-ანატ. 216,28**; „მოყუარეო მაცთურისა მის ქრისტჱსო“ **ფლკტ. 153,24**; „არა ერჩდენ მაცთურთა“ **უწყ. II, პეტრ. 66,14**; „რაჲ არს, რომელი-იგი მაცთურ გექმნების თქუენ?“ **ფოკა 341г**. იხ. მაცთურება.

**მაცთურება** მოტყუება, შემცდენლობა: „ვცნათ... სული მაცთურებისაჲ“ **I იოვ. 4,6**; „უფალმან შეურია მათ სული მაცთურებისაჲ“ I, **ეს. 19,14**. იხ. მაცთური.

**მაცილობელ-ი** მოცილე, მოწინააღმდეგე; მოპაექრე: „განვიპყრენ ჴელნი ჩემნი ერისა მიმართ ურჩისა და მაცილობელისა“ **ჰრომ. 10,21**; „ყოველი სახლი ისრაჱლისაჲ მაცილობელი არს და გულფიცხელი“ O, **ეზეკ. 3,7**; „მაცილობელნი დაეცნეს თავჴედობითა“ **მ. სწ. 73,17**; „რაჲ მიუგოთ მაცილობელთა მათ, რომელნი მეტყჳან ჩუენ?“ **გრ. ნოს.-კაც. აგებ. 182,25**. იხ. ცილობა.

**მაცხოვარ-ი** «მჴსნელი», მაცოცხლებელი: „იშვა თქუენდა მაცხოვარი“ DE,—„იშვა თქუენდა დღეს მჴსნელი“ C, **ლ. 2,11**; „არავინ იყოს მჴსნელ ჩემდა, არცა მაცხოვარ“ **ფს. 7,3**; „მოკლა მაცხოვარი თჳსი“ **ფლკტ.**

155,1; „რომელ არს შემოქმედი და განმაახლებელი და მაცხოვარი“ **რიფს. 168,25.** იხ. ცხო(ვ)რება.

**მაცხოვარება** «ცხორება»: „იხილეს თუალთა ჩემთა მაცხოვარებაჲ შენი“ **ლ. 2,30**; „უკუეთუ მსხუერპლსა მაცხოვარებისასა ძღუნად მისსა უფალსა... შესწირავს“ G,—„უკუეთუ შესაწირავი ცხორებისაჲ იყოს მსხუერპლი იგი მისი ღმრთისა“ O, **ლევიტ. 3,1**; „საუნჯეთა შინა არს მაცხოვარებაჲ ჩუენი“ I, **ეს. 33,6**; „არარას სხუასა ვეძიებ თჳნიერ მაცხოვარებისა შენისა“ **მ. სწ. 75,32.** იხ. მაცხოვარი.

**მაცხოვნებელ-ი** მაცოცხლებელი, სიცოცხლის მომცემი: „სიღრმენი წყალთანი მაცხოვნებელ არიან თევზთა“ **მ. სწ. 188,31.** იხ. ცხოვნება.

**მაძღარ-ი** გამაძღარი, დანაყრებული: „სული მაძღარი გულსა ემღერინ“ O, **იგ. სოლ. 27,7**; „მაძღარ ვართ ამით ცხოვრებითა“ **ფლკტ. 145,26**; „მაძღარ და სავსე არიედ ჭამადითა“ **ოქრ.-მარხ. და იონა. 109,29.** იხ. სიმაძღრე, ძღომა.

**მაძღრივ** «სიმაძღრედ», «ამოროხვით», მაძღრად: „პური ნაყოფისა ქუეყანისა შენისაჲ იყოს მაძღრივ და პოხილ“ I, **ეს. 30,23**; „შრომაჲ ეგე თქუენი არა მაძღრივ არს“ O, **ეს. 55,2**; „შჭამდეთ პურსა თქუენსა მაძღრივ“ pb., **ლევიტ. 26,5**; „ჭამდით ჴორცსა მაძღრივ“ O,—„ჭამეთ ცმელი სიმაძღრედ“ pb., **ეზეკ. 39,19**; „განძღეს მაძღრივ“ O,—„ამოროხვით განძღომილ იქმნეს“ pb., **ოვსე 13,6.** იხ. მაძღარი.

**მაძღრობა** სისავსე, სიმაძღრე: „მოიჴსენე... ჟამსა მაძღრობისასა“ O, **ზირ. 18,25**; „ნუცა სცდები მაძღრობითა მუცლისაჲთა“ **იგ. სოლ. 24,15**; „არა იციან მაძღრობაჲ“ I, **ეს. 56,11.** იხ. მაძღარი.

**მაწანებელ-ი** მომსვენებელი: „მივიდეს მაწანებელად ისრაელისა“ I, **იერემ. 31,2.** იხ. წანება.

**მაწვა** გულმოდგინება, სწრაფვა, ცდილობა: „ყოვლისა კაცისა სიკეთესა ნუ განიცდი და შორის ღედათა ნუ გმაწავნ“ O, **ზირ. 42,12**; „ყოვლისათჳს კაცისა მიმართ ღმრთისა იმაწენ ზრახვაჲ შენი“ O, **ზირ. 37,15.**

**მაწოვნებელ-ი** ძიძა, «რომელი აწოებს»: „ვაჲ... მაწოვნებელთა“ C,—„ვაჲ... რომელნი აწოებდენ“ DE, **მთ. 24,19**; „აღიქუა და წარიტაცა იგი მაწოვნებელმან მისმან“ O, **II მფ. 4,4.** იხ. წოვება.

**მაწუეველ-ი** მაიძულებელი, გამომწვევი: „არცა მაწუეველი უვის“ O, **იგ. სოლ. 6,7**; „ბრძოლისა და შფოთისა არა მაწუეველ“ **საკით. წიგ. II 77,5.** იხ. წუევა.

**მაწჳმებელ-ი** წვიმის მომყვანი: „არს ნუ ვინ კერპთა შორის წარმართთასა მაწჳმებელ“ I, **იერემ. 14,22.** იხ. წჳმება.

**მაჭირებელ-ი, მაჭირვებელ-ი** შემაწუხებელი, შემავიწროებელი, «მაურვებელი»: „მისცენ იგინი ჴელთა მაჭირვებელთა მათთასა და აჭირვებდეს მათ დიდ-დიდად“ M, **ნეემ. 9,27**; „რად გამრავლდეს მაჭირებელნი ჩემნი?“ **ფს. 3,2**; „აღმაღლდეს ჴელი შენი მაჭირვებელთა შენთა ზედა“ O, **მიქ. 5,8**; „ყოველნი მდევარნი მისნი ეწინნეს მას შორის მაჭირვებელთა“ I, **გოდ. იერემ.** 1,3; „იყვნენ იგინი თქუენდა მაჭირვებელ“ pb.,—„იყვნენ თქუენდა მაურვებლებ“ G, **მსჯ. 2,3.** იხ. ჭირ(ვ)ება.

**მახათ-ი**: „მახათითა შთამიჭურიტა და მცირედ მეჭმარა მისგან“ **მ. ცხ. 109v.**

**მახალ-ი** აბგა, ხურჯინი; მათარა: „აჰკიდა... მახალი“ O, **ივდ. 10,5**; „მამაო, მწყურის! და მიიღო ჩემგან მახალი, რომელი მკიდავნ მე ზურგსა... ყო ლოცვაჲ და მომართუა მე იგი წყლითა სავსე“ Ath.—**17,27v.** იხ. მახალაკი.

**მახალაკ-ი** ჩანთა, აბგა: „აღმოიღო მახალაკისაგან თჳსისა წმიდაჲ სახარებაჲ“ **ლიმ. 13,16.** იხ. მახალი.

**მახარებელ-ი, მახარობელ-ი** ვინც ახარებს, სახარების მწერალი: „შუენიერ არიან ფერჴნი მახარებელთა მათ მშჳდობისათაჲ“ **ჰრომ. 10,15**; „წარავლინეს მახარობელი კერპთა მიმართ მათთა“ O, **I მფ. 31,9**; „მახარებელი იტყჳს—არა უდბად ტიროდა“ **ოქრ.-მარხ. და იონ. 103,16.**

**მახე** «საფრჴე», «საბრჴე», ბადე, აკანათი; ლაგამი: „რაჲთამცა დაუდგეს მას მახე სიტყჳთა“ C,—„რაჲთა უგონ მას საფრჴჱ სიტყჳთა“ DE, **მთ. 22,15**; „მზირინ იგი... მიზიდვად მისა მახითა თჳსითა“ **ფს. 9,31**; „მან განარინნა მახესა ფერჴნი ჩემნი“ **ფს. 24,15**; „მახჱ დაარწყუეს“ I, **იერემ. 5,26**; „ვითარცა მფრინველნი მახითა შეიპყრობვიან“ O, **ეკლ. 9,12**; „განვჰმარტი მახჱ ჩემი“ O, **ეზეკ. 17,20**; „ვითარცა მახჱ, განმართებული ოლეთა ზედა“ O, **ოვსე 5,1**; „რომელი იგი არს... მახჱ, გული მისი“ O, **ეკლ. 7,27**; „სული იგი ჟამსა მას ექუნ გულგდებულად, ვითარცა მფრინველი, შეპყრობილი მახითა“ **მ. სწ. 225,26.**

**მახიობელ-ი, მახეობელ-ი** მგალობელი, «მომღერი»: „მახიობელისა მიმართ ნუ აღიმსთობ“ O,—„მომღერისა მიმართ ნუ აღერევი“ pb, **ზირ. 9,4**; „ვითარ-იგი ვხედავთ მძნობართა და მახეობელთა, და შემზადის თითოეულმან მათმან ჭურჭერი მსგავსად ძნობისა მის თჳსისა, და ვერ ჴელეწიფების სტჳნვაჲ ებნითა და ვერცა ებნაჲ იგი სტჳრითა განწვალებისათჳს ჭურჭერთა მათთაჲსა“ **ბ. კეს.-კაც. აგებ. 157,15.** იგ. ხიობა/ხეობა.

**მახიობელებრ** მსგავსად მახიობელისა: „როკვიდა სეფექალი იგი მახიობელებრ“ Ath.—**11,162v.**

**მახლობელ, მახლობელად** ახლოს: „მახლობელ არს ესე სახლსა ჩემსა“ O, **III მფ. 21,2**; „რომელ-იგი მახლობელ იყო მათა“ B,—„რომელ-იგი იყო მახლობელად მათსა“ A, **სბსტ. 142, 19-8**; „რომელ-იგი მახლობელ არს გზასა“ **ვარ. 815**; „მახლობელად თანა-დგა ჟამსა მას ჯუარცუმისასა“ **ლონგ. 188,12**; „დაიბანაკეს მუნ მახლობელად წყლისა“ G, **რიცხ. 33,9**; „იყავ მახლობელად ჩემდა“ O, **დაბ. 45,10.** იხ. ახლო.

**მახლობელ-ი** მეზობელი, თვისი, ამხანაგი; ახლობელი, «მეძიებელი»: „მოკალნ... კაცად-კაცადმან მოყუასი თჳსი და კაცად-კაცადმან მახლობელი თჳსი“ O, **გამოსლ. 32,27**; „მახლობელნი ჩემნი შორს განდგეს ჩემგან“ Ꮯ, **ფს. 37,12**; „ყოვლისა მისგან მახლობელისა წყლისა შერეულად სუამნ“ O, **ზირ. 26,15**; „მახლობელ ღმრთეებისა არიან ბუნებანი იგი გონიერნი“ **გრ. ანძ.-შობ. 297,9**; „შორიელნი და მახლობელნი ეგრე გოდებდეს“ O, **სიბრ. სოლ. 11,12**; „თუ სდევს მას მახლობელი სისხლისაჲ

მის“ M,—„რამეთუ სდევს მეძიებელი სისხლისა მისისაჲ“ G, **ისუ ნ. 20,5**. იხ. ახლო, უმახლობელესი.

**მახლობელობა** ახლოს მყოფობა: „უმჯობეს არს ჩუენდა მთხოველ ყოფაჲ და მარტოდ ოდენ იესუჲს მახლობელობაჲ“ **მ. ცხ. 14v**; „ქუეყანაჲ ჴმელ არს და ცივ და შეერევის წყალსა მახლობელობითა სიცივისაჲთა“ **ბ. კეს.-ექუს დღ. 60,13**; „რამეთუ შენი არს სამართალი მახლობელობისაჲ დაპყრობად იგი სამკჳდრებელად“ **O, იერემ. 32,7** იხ. მახლობელი.

**მახლობლით-ი** ახლობელი, მეზობელი: „ესმა-ყე, ვითარმედ მახლობლით არიან იგინი“ G, **ისუ. ნ. 9,16**. იხ. მახლობელი.

**მახროტ-ი, მახრუტ-ი** ღვინის ჭიქა: „განიყვნიან მახროტები იგი დიდები და თითოეული სუამნ ვითარცა ტბისაგან განუძღომელად...“ **H—2251, 288v**; „გჳჭმს... იყოს... ჭიქებითა მახრუტებითა, თითთა ზედა ტჳრთულთა“ **A—92,236**.

**მახუვა** გალესვა: „ჰხედავა ჴრმალსა მას ქრისტესსა, ვითარ ყოველთაგან იმახუვის?“ **მოც. საჴს. 93,23**.

**მახჳლ-ი** გალესილი, «ლესული»: „სარეცელნი მისნი—ისრის-პირნი მახჳლნი“ O,—„საწოლნი მისნი—საჩხულეტელნი ლესულნი“ pb., **იობ 41,21**. იხ. აღმახუვა, გა(ნ)მახუვა, მახჳლი, მახჳლოსანი.

**მახჳლ-ი** «საპარსველი», «რკინა», ხმალი: „მახჳლი (საპარსველი G) არა აღვიდეს თავსა მისსა“ **M, რიცხ. 6,5**; „მახჳლი თავსა მისსა ნუ შეეხებინ“ M,—„რკინაჲ არა აღვიდეს თავსა ზედა მისსა“ G, **მსჯ. 13,5**; „მახჳლი არა აღსრულ არს თავსა ზედა ჩემსა“ G,—„არა აღსრულ არს საპარსველი თავსა ჩემსა“ **M, მსჯ. 16,17**; „მახჳლი ვარსმირთაჲ არა აღვიდეს თავსა მისსა“ **O, I მფ. 1,11**; „მოვიდა... მახჳლებითა და წათებითა“ **DE, მთ. 26,47**; „მოკლა იაკობ... მახჳლითა“ **საქ. მოც. 12,2**; „დაავენ მახჳლნი ქარქაშთა მათთა, რაჲთა არა აღმოიჭადოს ბრძოლად“ **მ. სწ. 66,14**; „მახჳლი მისი ლესულ არს“ **ფს. 7,13**; „უმახჳლეს მახჳლისა ორპირისა“ O, **იგ. სოლ. 5,4**; „დაეცნენ პირითა მახჳლისაჲთა“ **ლ. 21,24**. იხ. მახუვა, სიმახჳლე, უმახჳლესი.

**მახჳლ-ი** (ზს.) ფიცხელი, სასტიკი, «მკუეთრი», ბასრი: „უწყალო არს გულის-წყრომაჲ და მახჳლ რისხვაჲ“ O,—„უმოწყალო გულის-წყრომაჲ და მკუეთრი რისხვაჲ“ pb., **იგ. სოლ. 27,4**; „არს.. მახჳლ თუალითა“ **ბალ. 29,11**. იხ. მახუვა; შდრ. გულმახჳლი.

**მახჳლოსან-ი** ხმლოსანი: „კაცნი მახჳლოსანნი“ M,—„კაცნი ბძარულნი მახჳლითა“ G, **მსჯ. 8,10**; „მახჳლოსანი“ M,—„დადგეს... მჭდელი მახჳლსა“ G, **მსჯ. 20,2**; „მახჳლოსანი მოვავლინო შემწედ შენდა“ **საკით. წიგ. II, 104,20**. იხ. მახჳლი.

**მაჯანად** უბრალოდ, ფუჭად: „ცუდად და მაჯანად არა ჯერ-არს დაბნევაჲ საჭმართაჲ“ **მ. ცხ. 46v**.

**მაჰამებელ-ი** პირმოთნე: „იყვნენ პირსა მაჰამებელ ძლიერთა“ **მ. ცხ. 33r**. იხ. ჰამება.

**[მბალ-ი]** იხ. ლბობა.

**მბანელ-ი** მეაბანოე: „იოვანე განაწესა მგზებელად და მემბანელად“ **ი. მოც. 59,2**. იხ. ბანა.

**მბასრობელ-ი** დამცინავი: „არნ რომელიმე მოქადულ და მბასრობელ“ **მ. სწ. 275,30**. იხ. ბასრობა.

**მბდვინვარე** იხ. მბნდჳნვარე.

**მბზინვარე** «მობრწყინვალე»: „იყოს... ბზინვაჲ მბზინვარე, მოთეთროჲ“ G,—„იყოს ბრწყინვალებაჲ მობრწყინვალედ, მოთეთროდ“ pb., **ლევიტ. 13,37**. იხ. ბზინვა.

**მბნდჳნვარე, მბდვინვარე** «მკუმოლვარე»: „პატრუკი მბნდჳნვარე (მბდვინვარე I) არა დაშრიტოს“ O,—„პატრუქი მკუმოლვარე არა დაშრიტოს“ pb., **ეს. 42,3**. იხ. ბნდჳნვა.

**მბობღნარ-ი** მედაფდაფე: „როქვიდა წინაშე კიდობანსა მას პარით, შორის მსტჳნვართა მათ და მბობღნართა“ **I, II მფ. 6,14**. იხ. ბობღნა.

**მბრდღჳნვარე**: „დათჳ მბრდღჳნვარე... ვეფხი მრისხანე“ **A—92,299**. ბრდღუენა.

**მბრკინვალება** სხივოსნობა, ელვარება: „უმეტესისა მისთჳს მბრკინვალებისა“ **ეპ. კჳპრ.-აღვს. 227,21**. იხ. უბრკინვალესად.

**მბრძანებელ-ი** ბრძანების გამცემი: „მიეეც იგი მთავრობად და მბრძანებელად ნათესავთა“ **O, ეს. 55,4**. იხ. ბრძანება.

**მბრძოლ-ი** «მეჰომე», «ბრძოლის-მოქმედი», მებრძოლი, მოღვაწე: „კაცი მბრძოლი იყო“ M,—„მამაკაცი მეჰომე იყო“ G, **ისუ ნ. 17,1**; „მოვიდა ისო და ყოველი ერი, მბრძოლი მათ ზედა“ M,—„მოვიდა იისუ და ყოველი ერი ბრძოლის-მოქმედი“ G, **ისუ ნ. 11,7**; „ვითარცა მბრძოლნი, რომელნი დასთრგუნვენ თიჴასა გზასა ზედა ბრძოლასა შინა“ O, **ზაქ. 10,5**; „ჰბრძოდე მბრძოლთა მათ ჩემთა“ **ფს. 34,1**; „ვითარცა მბრძოლნი რბიოდიან“ O, **იოვ. 2,7**; „საყჳრმან... განაღჳძნის და მოსწრაფეყუნის მბრძოლნი იგი“ **მ. სწ. 17,37**. იხ. ბრძოლა; შდრ. გულის-მბრძოლი, თანამბრძოლება/თანამბრძოლობა, წინამბრძოლი.

**მბრწყინვალე** იხ. ბრწყინვალე.

**მბრწყინვალება** იხ. ბრწყინვალება.

**მბუდებელ-ი** დაბუდებული; «მებუდარი»: „იქმნნეს იგინი ვითარცა ტრედნი, მბუდებელნი კლდეთა შინა და პირთა სოროთასა“ O,—„იქმნნეს ვითარცა ტრედნი, მებუდარნი კლდეთა შინა პირსა სოროსსა“ pb., **იერემ. 48,28**.

**მბუვარე** მოზუზუნე მწერი; ჭუპრი: „პირველ არიან მატლ, და შემდგომად მისა იქმნის იგი მბუვარე, და არცალა აშას სახესა ზედა დაადგრის, არამედ ფრინავნ იგი“ **ბ. კეს.-ექუს დღ. 12,5**. იხ. ბუვილი.

**მგალობელ-ი** გალობის მთქმელი, მომღერალი: „ესე არიან, რომელნი დაადგინნა დავით ჴელსა მგალობელთასა“ **M, I ნშტ. 6,31**; „დაადგინენით ძმანი თქუენნი, მგალობელნი სტჳრითა საგალობელითა“ **I ნშტ. 15,16**; „მგალობელი დავით იტყჳს“ **კ. იერ.-ჯუარ. 239,7**; „მოვიდა... მღდელთა თანა და მგალობელთა და ყვეს ლოცვაჲ“ **მ. ცხ. 179r**. იხ. გალობა.

**მგბარ-ი** (მგბრისა) მოხარშული, «გბოლვილი»: „არა შჭამოთ... არცა მგბარი წყლითა“ **O, გამოსლ. 12,9**; „არა მოვიღო მგბარი ქუაბთაგან“ **O, I მფ. 2,15**; „შექმნა

მგბარი და შთანეცუა პური“ O,—„შეაგბო გბოლვილი და შთანეცუნა პურნი“ pb., **დან. 14,32**; „გემოჲ მახილვე მგბრისა მაგისგან იფქლისა, რამეთუ მოუძლურდი“ O, **დაბ. 25,30**. იხ. გბობა; შდრ. ზოგს-მგბარი.

**მგბოლველ-ი** იხ. გბოლვა; მენელსაცხებლეთ-მგბოლველი, ნელსაცხებლის-მგბოლველი, საცხებლის-მგბოლველი.

**მგდებელ-ი** იხ. ღაღადების-მგდებელი.

**მგებელ-ი** შდრ. მიმგებელი; იხ. სიტყჳს-მგებელი, შურის-მგებელი.

**მგელ-ი** lupus: „მგელნი მტაცებელნი“ **მთ. 7,15**; „წარგავლინებ თქუენ, ვითარცა კრავთა შორის მგელთა“ **ლ.10,3**; „ძოვდეს მგელი კრავთა თანა“ I, **ეს. 11,6**. იხ. ნამგლევი.

**მგზავნა** იხ. შემგზავნა, წარმგზავნა.

**მგზავრ** «გზასა ზედა»: „მგზავრ ვიდოდი“ M,—„გზასა ზედა ვიდოდი“ G, **II შჯ. 2,27**; „რასა-იგი მგზავრ იტყოდეს ურთიერთას“ C, **მრ. 9,33**; „მგზავრ ჰკითხვიდა მოწაფეთა თჳსთა“ DE, **მრ. 8,27**; „არა მნებავს თქუენი აწ მგზავრ ხილვაჲ“ **I კორ. 16,7**; „მგზავრ ინებეს ხილვაჲცა მამისა არსენისი“ **მ. ცხ. 233v**. იხ. გზა.

**მგზავრება** იხ. მგზავრ.

**მგზებარე** ანთებული: „პირისა მამისაგან გამოვლენ ლამპარნი მგზებარენი“ O, **იობ 41,10**; „სიავსა ერთსა ქუეშე მგზებარესა ვხედავ მე“ I, **იერემ. 1,13**. იხ. გზება.

**მგზებელ-ი** ცეცხლისდამნთები: „იოვანე განაწესა მგზებლად და მე—მბანელად“ **ი. მოც. 59,2**; „(პეტრე)... იკუსვოდა მგზებელსა მას“ C, **მრ. 14,54**. იხ. გზება.

**მგლინვარე** გლუვი: „რომელნიმე მგლინვარე არიან ქერქითა და რომელნიმე მქისე“ **ბ. კეს.-ექუს. დღ. 72,8**. იხ. გლინვა.

**მგლოვარე, მგლოარე**: „ნეტარ იყვნენ მგლოვარენი გულითა“ **მთ. 5,4** ;„ვითარცა მგლოვარე და მწუხარე, ეგრეთ დავმდაბლდი“ **ფს. 34,14**; „მგლოვარეთა თანა იგლოვდი“ O, **ზირ . 7,38**; „იქმნეს გულტკივნეულ და მგლოვარე და მოურნე მარადის სულისა თჳსისა“ **მ. ცხ. 100r**; „ღჳნოჲ უცხო არს მგლოვარეთაგან“ **მ. სწ. 168,11**. იხ. გლოვა.

**მგმობარ-ი** მაგინებელი: „მგმობარ არიან ღმრთისა ჩუენისა“ **საქ. მოც. 19,37**; „სულისა წმიდისა მგმობარსა არა მიეტეოს“ **ლ. 12,10**; „დაინთქნეს ენოანნი და მგმობარნი“ **მ. სწ. 278,17**. იხ. გმობა.

**მგოზელ-ი** შემლესავი: „აღესრულო[ს] რისხვაჲ ჩემი კედელსა მას ზედა და მგოზელთა მისთა ზედა“ **ეზეკ. 13,15**; „უკუეთუ დაეცეს (კედელი), არქუ მგოზელთა მათ, ვითარმედ დაეცეს“ O, **ეზეკ. 13,11**. იხ. გოზა.

**მგოსან-ი** სალამურის, სტვირისა თუ საზის დამკვრელი, აშუღი: „იხილა მუნ მგოსნები“ **მთ. 9,23**; „რავდენნი... მგოსანნი და მსახიობელნი მამანი... დგანან ტაბლასა ზედა“ H—**2251,321v**. იხ. მგოსნობა, მემგოსნე.

**მგოსნობა** ფერხულის დაბმა: „იმღერდეს და მგოსნობდეს“ **მ. ცხ. 399v**. იხ. მგოსანი.

**მგრაგნალ-ი, მგრაგნელ-ი** მატლი, წვრილი კალია, vermis, locustae species: „შეჭამოს იგი მგრაგნელმან“ M, **II, შჯ. 28,39**; „იყოს თუ მგრაგნალი, გინა თუ მკალი“ O, **III მფ. 8,37**; „რომელი შეჭამა მკალმან და ბუზმან და მგრაგნალმან და ჭიამან“ O, **იოვ. 2,25**. იხ. გრაგნა.

**მგრეხელ-ი** დამგრეხი: „სატანა მგრეხელი არს საბლისაჲ“ **მ. ცხ. 458r**. იხ. გრეხა.

**მგრკჳნველ-ი** «დედამძუძე», ძიძა: „ვითარცა აღიქჳს მგრკჳნველმან მწოარი“ G,—„ვითარცა აღიქჳს დედამძუძემან მწოვარი ჩჩჳლი“ pb., **რიცხ. 11,12**. იხ. [გრკჳნვა].

**მგრძნებელ-ი** გრძნების მოქმედი, გრძნეული: „იყო კაცი ვინმე... მგრძნებელი“ **ქ. ცხ. 19,7**. იხ. გრძნება.

**მგრძნობელ-ი** მგრძნობიარე: „შემდგომად მათსა დაებადნეს მგრძნობელნი ცხოველნი“ **გრ. ნოს.-კაც. აგებ. 156,4**; „მეუფჱ ყოველთა დაბადებულთაჲ: მგრძნობელთა და გონიერთაჲ“ Sin.—**11,167v**. იხ. გრძნობა.

**მგუარდლ** გვერდით: „ერხა... დაიბანაკონ მგუარდლ კარვისა, სამხრით კერძო“ G, **რიცხ. 3,29**; „მიაქცია იგი მგუარდლ კერძო ბჭეთა მათ“ O, **II მფ. 3,27**; „მივიდოდა... მგუარდლ მის მთისა“ O, **II მფ. 16,13**; „დაჯდა მგუარდლ საულისა“ O, **I მფ. 20,25**. იხ. გუერდი.

**მგუემელ-ი** მტარვალი: „მისცა იგი მგუემელთა“ **მთ. 18,34**. იხ. გუემა.

**მგუვე** იხ. შემგუვე.

**მგულებელ-ი** ზედამდგომელი, თავმდგომი, მოურავი: „დაადგინნა მღდელმან მან მგულებელნი სახლსა მას უფლისასა“ O, **IV მფ. 11,18**; „შენ ხარ მამაჲ ობოლთაჲ და ქურივთაჲ მგულებელი“ **ფლკტ. 147,28**; „მგულებელ სიგლახაკისა ამის ჩემისა“ **ფლკტ. 147,3**. იხ. გულება.

**მგურინავ-ი** მგოდებელი, მოტირალი: „აღუდგინნის მგურინავნი ტყებით“ **ბალ. 8,5**. იხ. გურინვა.

**მდაბალ-ი** «დამდაბლებული», «დაგლახაკებული», დავრდომილი, შეჭირვებული, მცირე, მშვიდი, არაამაყი: „იხარებდენ ძუალნი მდაბალნი“ (დამდაბლებულნი Ţ)“ **Ꞇ, ფს. 50,10**; „აღამაღლნა მდაბალნი“ **ლ. 1,52**; „მდაბალნი სულითა აცხოვნნეს“ **ფს. 33,19**; „პირის-პირ მდაბალ თქუენ შორის“ **II კორ. 10,1**; „მდაბლისა მის ზედა სულგრძელ იქმენ“ O, **ზირ. 29,11**; „ერი მდაბალი აცხოვნე“ O, **II მფ. 22,28**; „ნუ მოიქცევინ მდაბალი სირცხჳლეული“ **ფს. 73,21**; „მდაბლითა სიტყჳთა იტყოდა“ **იზტ. 120,6**; „მდაბალ და ფრიად ყუდრო არს ნადირი იგი“ **ფიზ. XXVI, 2**; „ჰგმობნ მდაბალთა და აქებნ ამპარტავანთა“ **მ. სწ. 235,5**; „ვართ მდაბალნი ყოველსა შორის ქუეყანასა“ G,—„დაგლახაკებულ ვართ ყოველსა ქუეყანასა ზედა“ O, **დან. 3,37**. იხ. დამდაბლება, [მდაბლება], სიდაბნე, სიმდაბლე, უმდაბლესი.

**მდაბიო, მდაბიო-ნ-ი** გლეხი, ერისკაცი: „იგინი მდაბიონი არიან, შვილნი უგუნურთა და უპოვართანი“ **ანდ.-ანატ. 218,1**; „დედანი მდაბიოთაგანნი და აზნაურთაგანნიცა ჰყოფდეს მასვე სახესა“ **ანდ.-ანატ. 224,7**; „ყოველთა ვამცნებ... მოქალაქეთა და მდაბიონთა“ A—**92,368**. იხ. დაბა, სამდაბიო.

**მდაბლად** არა ამაყად: „ჟამს... პყრობაჲ... მშჳდად და მდაბლად გონებაჲ ჩუენი“ **მრთ.** S, **ოქრ.-მარხ. და იონ. 110,4.** იხ. მდაბალი.

**[მდაბლება]** იხ. მდაბალი.

**მდაბურ-ი, მდაბიურ-ი** სოფლელი, გლეხი: „ესე ყოველი მიჰმადლა მდაბურთა“ **მრთ.** A, **ანტ. დ. 20r**; „მდაბიურნი იყვნეს და უსწავლელნი“ **მ. ცხ. 91r**; „რომლისათჳს მდაბიურნი იგი ხრიდეს თავთა მათთა“ **მ. ცხ. 420r.** იხ. დაბა.

**მდგმო** თანაზომიერი, კეთილად შედგმული: „იყო მდგმო გუამითა და მრთელ და ჴმელ ჴორცითა“ **მ. ცხ. 336v.** იხ. დგომა.

**მდგომ-ი** «მდგომარე», ვინც დგას: „იხილა კაცი, მდგომი პირის-პირ მისსა“ G, **ისუ ნ.5,13.** იხ. დგომა; შდრ. ზედა-მდგომი, თანა-მდგომი, წინა-მდგომი.

**მდგომარე** «მდგომი», დამდგარი, აღმართული: „ერთმან ვინმე, მის თანა მდგომარემან, აღმოიჴადა მახჳლი“ **მრ. 14,47**; „იხილა კაცი ერთი, მდგომარე წინაშე მისსა“ M,—„იხილა კაცი, მდგომი პირის-პირ მისსა“ G, **ისუ ნ. 5, 13**; „იხილა კაჰრაულმან ანგელოზი ღმრთისაჲ, მდგომარე გზასა ზედა“ G, **რიცხ. 22,23**; „შეკრიბის სამკალი მდგომარჱ მკლავითა თჳსითა“ I, **ეს. 17,5**; „ელოდა მდგომარე“ **მ. ცხ. 156r.** იხ. დგომა; შდრ. თანა-მდგომარე, წინაშე-მდგომარე.

**[მდგომელ-ი]** იხ. დგომა, შდრ. ზედა-მდგომელი, წინაშე-მდგომელი.

**[მდგომელობა]** იხ. მდგომელი; შდრ. ზედა-მდგომელობა, შუა-მდგომელობა.

**მდგურ-ი** «მწირი», დამდგომი, მგზავრი მოსასვენებლად: „ვითარცა ჴსენებაჲ მდგურისაჲ ერთ დღისაჲ წარვიდა“ O,—„ვითარცა საჴსენებელი მწირისა ერთსა დღესა წარჴდა“ pb., **სიბრძ. სოლ. 5,15.** იხ. დგრომა.

**-მდე:** „ვიდრე აქა დღედმდე“ **მთ. 27,8**; „გოდლითგან საებგუროჲთ ვიდრე ქალაქთა მათამდე“ O, **IV მფ. 18,8**; „იოჰანჱსამდე წინაწარმეტყუელებდეს“ **მთ. 11,13**; „ვიდრე მეფეთამდე სპარსთასა“ O, **I ეზრა 1,57**; „ბაგეთამდე“ **მ. ცხ. 14r.**

**[მდებ-ი]** იხ. დება; შდრ. თანამდები.

**მდებარე** დადებული: „იხილნა რაჲ ჩჩჳლნი ორნივე, ზოგად მდებარენი უსულოდ ერთსა ზედა ცხედარსა“ **მ. ცხ. 184v**; „მყოვარ ჟამ მდებარე იყო“ **მ. ცხ. 90r.** იხ. დება; ქუემდებარე, შორსმდებარე, წინამდებარე.

**[მდებება], [მდებობა]** იხ. დება; შდრ. თავს-მდებება/მდებობა.

**[მდებელ-ი]** იხ. დება; შდრ. თავს-მდებელი, შჯულისა-მდებელი.

**მდებლობა** იხ. შჯულის-მდებლობა.

**[მდედება]** ბერება. იხ. დედა; შდრ. დამდედება.

**მდედრ-ი** «ნეზუ», «დედალი»: „გინათუ წულებრივთა, ანუ თუ მდედრთაგან... (შესწირავს)“ G,—„შესწირვიდეს... გინათუ ვერძსა, გინათუ ნეზუსა“ O, **ლევიტ. 3,1**; „ნუ... იქმთ... მსგავსებასა მამრისა ანუ მდედრისასა“ G,—„ნუ... იქმთ... მსგავსად ხატისა მამლისა გინა დედლისა“ M, **II შჯ. 4,16.** იხ. დედა.

**მდედრებრივ-ი** დედალი, მდედრი: „წულებრივითგან ვიდრე მდედრებრივადმდე განავლინეთ გარეშე ბანაკისა“ G, **რიცხ. 5,3.** იხ. მდედრი.

**მდევარ-ი** მდევნელი, გამომდგომი, მიმყოლი: „მდევარნი მათნი დაანთქენ უფსკრულთა შინა“ O, **ნეემ. 9,11**; „ყოველთა მდევართა ჩემთაგან მიჴსენ მე“ **ფს. 7,2**; „აღდგეს მდევართა მათ ზედა“ M, **ისუ ნ. 8,20**; „ვითარცა განვიდეს მდევარნი უკუანა მათსა“ G, **ისუ ნ. 2,7.** იხ. დევნა; შდრ. მერცხლის-მდევარი.

**მდევარ ყოფნა** «დევნა»: „მე ვარ მდევარ“ G,—„მე ვსდევნი“ M, **მსჯ. 8,5.** იხ. დევნა.

**მდევნელ-ი** მდევარი: „პირველად ვიყავ... მდევნელ“ **I ტიმ. 1,13**; „გექმნენ თქუენ საფარველ წინაშე პირსა მდევნელთასა“ I, **ეს. 16,4.** იხ. დევნა.

**მდელო** ბალახი, მწვანილი, მოლი; «თივა-ცენებული»; «მწუანე»: „სთიბო მდელოჲ“ O, **იგ. სოლ. 27,25**; „არა იყოს მდელოჲ მას ზედა სიჴმელისაგან“ I, **ეს. 27,11**; „შეაშთუნეს მდელოთა სრულიად“ pb.,—„მოოჴრდეს და თივა-ცენებულ იქმნეს ყოვლად“ O, **იგ. სოლ. 24,31**; „ტკებნილსა... არა აღმოვალს მდელოჲ“ **მ. ცხ. 76v**; „დიდებაჲ სოფლისაჲ... ვითარცა მდელოჲ დაჭნების“ **მ. სწ. 10,17**; „სხუაჲ კუალად ძოვდა მდელოსა გინა მწუანესა“ **საკითხ. წიგნ. II 56,35.**

**მდელო** საპონი; «განსაწმედელი»: „შემოვალს... ვითარცა მდელოსა მრცხელთასა“ O, („... მდელოჲ მრცხელთაჲ“ pb.) **მალ. 3,2**; „უკუეთუ... განიმრავლნე თავისა შენისა მდელონი, შეგინებულვე ხარ“ pb.,—„თუ... განამრავლნე შენდად განსაწმედელნი, შეგინებულვე იყო“ O, **იერემ. 2,22.**

**მდელოვან-ი** «მწუანვილოვანი», მწვანით მოსილი: „მდელოვნად ველად... განვიდა“ O,—„გამოჩნდა... ველი მწუანვილოვანი“ pb., **სიბრძ. სოლ. 19,7.** იხ. მდელო.

**მდელოჲს-მძოვარ-ი** ბალახის მჭამელი: „ხართ მდელოჲს-მძოვარ ვითარცა ვაცნი“ **მსკ. 34,14.** იხ. მძო(ვ)არი.

**მდიდარ-ი** «შუებული»; დიდებული, თავკაცი; უხვი, ქონებიანი, «დიდ-დიდი», «მთავარი»: „იყო იოაკიმ მდიდარ (შუებულ I) ფრიად“ pb., **დან. 13,4**; „მდიდარი ვინმე მორბიოდა“ **მრ. 10,17**; „მიჩუენა... შემწირველნი და მდიდარნი“ I, **იერემ. 24,1**; „ნუცა იქადინ მდიდარი სიმდიდრითა თჳსითა“ O, **იერემ. 9, 23**; „მდაბალნი აღმაღლდეს და შეჭამნეს მდიდარნი“ **ესთ. 11,11**; „აბრაჰამ იყო მდიდარ ფრიად საცხოვრითა“ O, **დაბ. 13,2**; „მდიდარმან არა შესძინოს და მკოდოვმან არა დააკლოს“ O, **გამოსლ. 30,15**; „მდიდარი და გლახაკი შეიმთხჳნეს ურთიერთას“ O, **იგ. სოლ. 22,2**; „იყო ერთი იგი მდიდარ, და მეორე იგი ზომიერ“ **მ. ცხ. 439r**; „ერთი იგი მდიდარი იყო და ჰმძლავრობდა, ხოლო ერთი იგი მდაბალი იყო მეტად“ Ath.—**12,100r.** „მდიდარნი ჴელმწიფებდენ მათ ზედა“ C,—„დიდ-დიდნი მათნი ჴელმწიფებედ მათ ზედა“ DE, **მრ. 10,42**; „ტაძრობას ჰყოფდა მდიდართა თანა“ C,—„მზა-უყო პური მთავართა მისთა“ **მრ. 6,21.** იხ. განმდიდრება, მდიდრად, მდიდრება, სიმდიდრე, უმდიდრჱსი.

**მდიდრად** უხვად: „სიტყუაჲ იგი ქრისტჱსი დამკჳდრებულ იყავნ თქუენ თანა მდიდრად" **კოლ. 3,16**; „მდიდრად წარგემართოს თქუენ" **II პეტრე 1,11**; „რომელი-იგი მოჰფინა ჩუენ ზედა მდიდრად" **ტიტ. 3,6**; „სამოთხესა შინა მრავალფერნი ყუავილნი არიედ მდიდრად" **მ. სწ. 83,23**.

**მდიდრად გამოჩინება** განდიდება: „მდიდრად გამოაჩინებედ თავთა თჳსთა" O, **იგ. სოლ. 13,7**.

**მდიდრად თქუმა** განდიდება, პატივის დება; კვეხნა: „მდიდრად იტყოდეს ჩემ ზედა" **ფს. 34,26**; „მდიდრად იტყოდეს და შესცხრებოდეს პავლეს" **თეკლა 91,8**; „უფლისა ზედა მდიდრად იტყოდა" I, **იერემ. 48,42**.

**მდიდრად მეტყუელ-ი** ენაწყლიანი, მრავალმეტყველი: „აჴოცენინ უფალმან ყოველნი ბაგენი მზაკუვარნი და ენაჲ მდიდრად მეტყუელი" **ფს. 11,4**.

**მდიდრად სიტყუა-ჲ** კადნიერება: „ნუცა აღმოვალნ მდიდრად სიტყუაჲ პირისაგან თქუენისა" O, **I მფ. 2,3**.

**მდიდრება** გამდიდრება: „უკჳრდა ოდენ, რამეთუ მდიდრდებოდა სენაკი მისი" **მ. ცხ. 120v**. იხ. მდიდარი.

**მდინარე** «წყალი», «ღუარი», «მადინებელი»: „განმიხუენ ჩუენ მდინარისა მისგან (წყლისა ამისგან B)" A, **ხბსტ. 143,3**; „ყოველსა რომელსა არს მათ თანა ფრთჱ და ქეცი წყალთა შინა და ზღუასა შინა და მდინარეთა, მას ჰამდით" O,—„ყოველთაგან რომელნი არიან წყალთა შინა, ყოველთა რაოდენთა არიან მათდა ფრთენი და ქეცნი წყალთა შინა და ზღუათა შინა და ღუართა შინა, მათ შჭამდეთ" G, **ლევიტ. 11,9**; „მდინარე (ღუარი Ⴂ) საშუებელისა შენისაჲასუა მათ" **ფს. 35,9**; „მდინარე სძისა" pb,—„მადინებელი სძისა" G, **ლევიტ. 20,24**; „წარმოეცნეს მდინარენი" **მთ. 7,25**; „შენ განაჴმენ მდინარენი სასტიკნი" **ფს. 73,15**; „მდინარენი გარე-მომადგეს მე" O, **იონა 2,4**; „იყოს მდინარედ წარმრღუნელად" I, **იერემ. 47,2**; „მდინარე იგი სისხლისაჲ... შეწირნა უფლისა" **მ. ცხ. 127v**; „მოიჴსენე მდინარე იგი ცეცხლისაჲ" **მ. სწ. 29,30**. იხ. დინება; შდრ. თესლმდინარე, შუვამდინარე.

**მდინარება** დინება: „მდინარებაჲ სისხლისა თჳსისაჲ" pb., **ლევიტ. 20,18**. იხ. მდინარე.

**მდინარის-კიდე** მდინარის ნაპირი: „გამოვედით... მდინარის-კიდესა" **საქ. მოც. 16,13**. იხ. კიდე.

**-მდის** -მდე: „მიმკამდის" **მთ. 13,30**; „დღენდელად დღემდის" C, **მთ. 11,23**; „მიდღემდის" C, **ლ. 1,20**.

**მდოგუ** sinapi, «ველის ყრდელი»: „მსგავს არს... მარცუალსა მდოგჳსასა" **მთ. 13,31**; „მდოგჳ იპყრის, იწებნ სარსიკსა მას მით და ჭამნ დილეულითგან" x* **359v**. „ყონ იგი უცომოჲ მდოგჳთა" pb.,—„უცომოჲსა და ველის-ყრდელისა თანა ჭამონ" G, **რიცხ. 9,11**.

**მდოვრ-ი** წყნარი: „ყოველმან, რომელმან განდევნა შფოთისა სიყუარული, არს იგი ყოლადვე დაწყნარებული და მდოვრ სულითა" **მ. სწ. 239,1**. იხ. დამდოვრება, მომდოვრება.

**მდოვრ-ი** მხეცთა ჩვილი: მოიცვეს ყოველთა მათ ვითარცა საცხოვართა მდოვრთა" **Sin. — 11,138v**; „დაშთეს მის თანა ველურთაგანნი ნეზუნი მდოვრითურთ" **H—341,393**.

**მდრანჯობელ-ი** იხ. ჴდალთ-მდრანჯობელი.

**მდრტჳნავ-ი** უკმაყოფილო, მომჩივარი: „ნუმცა ვინ თქუენგანი არს ურჩ და მდრტჳნავ" **მ. სწ. 243,10**. იხ. დრტჳნვა.

**მდრტჳნველ-ი** უკმაყოფილო, მომჩივარი: „ესენი არიან მდრტჳნველნი" **Ⴀ[1], იუდა 1,16**; „ზღუამან შთანთქნა მეგჳპტელნი და ჴმელმან—მდრტჳნველნი" **მ.სწ. 278,17**. იხ. დრტჳნვა.

**მდუმარ-ი, მდუმარე** ჩუმი: „სიტყჳს-გებაჲ დაარცხვის მდუმარემან" O, **იგ. სოლ. 18,18**; „მდუმარითა ლოცვითა ვეზრახებოდით მეუფესა" **მ. ცხ. 15v**; „ფრიად აქებს ქრისტე მყუდროთა და მდუმართა" **მ. სწ. 304,2**; „მძლე ექმნეს მართალნი და დაწყნარებითა მყუდრონი და მდუმარენი" **მ. სწ. 71,15**. იხ. დუმილი, მდუმრიად, მდუმრიადი.

**მდუმრიად** «იდუმალ», ჩუმად: „შევიდა მისა მდუმრიად" M,—„შევიდა მისდამი იდუმალ" G, **მსჯ. 4,21**; „მდუმრიად განეშორებოდის" **მ. ცხ. 181v**; „მდუმრიად გონებასა შინა აქებდეს" **მ. სწ. 40,20**. იხ. მდუმარი.

**მდუმრიად-ი** ჩუმი: „ღმერთსა ესმის მდუმრიადიცა ვედრებაჲ" **მ. სწ. 19,19**. იხ. მდუმრიად.

**მდურვა** ხმისგაუცემლობა: „მდურვაჲ და ყუედრებაჲ ურთიერთას თავისა თჳსისაჲ" **მ. სწ. 161,18**.

**მდუღარე** მხურვალე: „მდუღარე სულითა" **საქ. მოც. 18,25**; „სულითა მდუღარე იყვენით" **ჰრომ. 12,11**. იხ. დუღილი.

**მდღევრ** დღიურად: „მოგცნე შენ ათნი ვეცხლნი მდღევრ" G, **მსჯ. 17,10**. იხ. დღე.

**მდღევრ-ი, მდღევარ-ი** დღიური, ყოველდღიური დღიური შემოსავალი: „იყვნენ... ნაკლულევან მდღევრისაგან საზრდელისა" **იაკობ. 2,15**; „განაწესა ეზეკია მდღევარი მსახურებაჲ" M, **II ნშტ. 31,2**; „განემზადენით... მდღევრისაებრ მსახურებისა თქუენისა" M, **II ნშტ. 35,4**. იხ. მდღევრ.

**მდღევრად** ყოველდღიურად: „განუყვნა იგინი დავით უფალსა მდღევრად მსახურებად ძეთა ლევისთა" M, **I ნშტ. 23,6**. იხ. მდღევრი.

**მდღევრით-მსახურ-ი, მდღევრით-მსხორ-ი(!)**: „შეკრიბნა... ყოველნი მთავარნი მდღევრით-მსახურთანი (მდღევრით-მსხორთანი)" M, **I ნშტ. 28,1**. იხ. მსახური/ მსხორი.

**მე**: „მო-სამე-ვიდეთ მე და დედაჲ შენი" **იპ. რომ.-კურთხ. ისაკ. და იაკ. 6,3**; „ჩემ წილ და შენ წილ" **მთ. 17,26**; „თავით თჳსით და არა ჩემ მიერ მეფობდეს" O, **ოვსე 8,4**; „რომელი არა შეჰკრებს ჩემ თანა, იგი განაბნევს" **მთ.12,30**; „მან ჩემთჳს დაწერა" **ი. 5,46**; „სულგრძელ იქმენ ჩემ ზედა" **მთ. 18,26**; „შენ ჩემდა მოხუალა?" **მთ. 3,14**; „ჩემდა ლაღადებდენ" O, **ოვსე 8,2**; „სცხე მას ჩემდად, რომლისაჲ გიბრძანო შენ" O, **I მფ. 16,3**; „კეთილი შენი ჩემდა მო შენ მიერ არს" **ფს. 15,2**.

**-მე** «-ძი», «-ა» (კითხვითი ნაწილაკი): „რაჲსათჳს-მე განგუწირნა უფალმან დღეს უცხოთესლთა თანა?" O, **I მფ. 4,3**; „არა-მე თქუენ უმჯობეს ხართ მფრინველთა?" **მთ. 6,26**; „რაჲ-მე უნდეს სახელი რქუმად მას?" C,—„რაჲ-ძი უნდეს სახელის-დებად მისა?" DE, **ლ. 1,62**; „არა-მე გიძიო შენ განსუენებაჲ?" MO,—„არა გიძიო-ა შენ განსუენებაჲ?" G, **რუთ 3,1**.

* x ფანქრითაა მიწერილი (რედ.).

**მე** (განუსაზღვრელი ნაწილაკი): „უკუეთუ ვინმე თქუას“ **მრთ. A, კ. იერ.-ხინან. 64;** „მდიდარი ვინმე მორბიოდა მისა“ **მრ. 10,17.**

**მე-ა** (კითხვითი ნაწილაკები): „უწყი-მე-ა, რასა იკითხავ?“ **საქ. მოც. 8,30;** „ეგების-მე რაჲ-ა?“ **ოქრ.- მარხ. და იონ. 110,25;** „არა-მე გასმიეს-ა ეგე შორით?“ O, **IV მფ. 19,25;** „შე-მე-ვსცეთით-ა გზისაგან ჭეშმარიტისა?“ O, **სიბრძ. სოლ. 5,6;** „აგრძნა-მე-ა ბერმან?“ **მ. ცხ. 225v.**

**მეაბჯრე** «ნიჯოგარი»: „მეაბჯრე მეფისაჲ სამარადისოდ მდგომარე არს მზად წინაშე მეფისა“ **მ. ცხ. 132v;** „ჰრქუა საულ მეაბჯრესა მისსა“ pb.,—„ჰრქუა საულ ნიჯოგარსა მას თჳსსა“ M, **I ნშტ. 10,4.** იხ. აბჯარი.

**მეაგარაკე** გლეხი: „მეაგარაკე ვინმე მათ ადგილთაგან გამოვიდა ჟამსა მკისასა მომკალ თჳსსა ყანასა“ Ath.—**11,242r.** იხ. აგარაკი.

**მეათე** «მეათედი»: „შეწიროს... მეათჱ სამინდოჲსა სათუელი“ O,—„შესწირო... მეათედი სათოელისაჲ სამინდოჲ“ G, **ლევიტ. 5,11;** „მეათჱ ჭჳმირისაჲ კაბიწი“ O, **ეზეკ. 45,11.** იხ. ათი; შდრ. ოთხდამეათე.

**მეათედ-ი** «მეათე»: „შესწირო... მეათედი სათოელისაჲ სამინდოჲ“ G,—„შეწიროს... მეათჱ სამინდოჲსა სათუელი“ O, **ლევიტ. 5,11.** იხ. ათი.

**მეათერთმეტე** მე-11: „მეათერთმეტესა ჟამსა განვიდა და პოვნა სხუანი“ **მთ. 20,6.** იხ. ათერთმეტი.

**მეათექუსმეტე** იხ. ათექუსმეტი.

**მეათოთხმეტე** «ოთხდამეათე»: „ყვეს ძეთა ისრაჱლისათა პასექი (ოთხდამეათესა G) მეათოთხმეტესა დღესა თთჳსასა“ M, **ისუ ნ. 5,10;** „იყო მეათოთხმეტესა წელსა მეფობასა ეზეკიაჲსსა“ I, **ეს. 36,1.** იხ. ათოთხმეტი.

**მეათრვამეტე** მე-18: „მეათრვამეტესა წელსა მეფობასა იერობოამისსა“ **IV მფ. 15,1.** იხ. ათრვამეტი.

**მეათშჳდმეტე** მე-17. იხ. ათშჳდმეტი.

**მეათხუთმეტე** მე-15: „მეათხუთმეტესა წელსა... იყო სიტყუაჲ“ **ლ. 3,1.** იხ. ათხუთმეტი.

**მეამბოხე:** „არცა ხართ მეამბოხე და არცა მეურაკპარაკე“ Ath.—**11,73r.** იხ. ამბოხი.

**მეაქლემე** აქლემის პატრონი: „მივიდა ოდესმე მეაქლემე მამისა იოანესა, რაჲთა წარიღოს ჭურჭლები“ **მ. ცხ. 289r.** იხ. აქლემი.

**მებავთე:** „მებავთჱ შეემთხუეოდის ღაღადის-მგდებელსა თხრობად მეფისა“ I, **იერემ. 51,31.** იხ. ბავთი.

**მებაჟე:** „იყო ვინმე კაცი... მსახური მებაჟისაჲ“ H—**341,74.** იხ. ბაჟი.

**მებეგრე:** „რომელნი აწ არიან მებეგრენი სპარსთანი“ **ქ. ცხ. 172,3.** იხ. ბეგარი.

**მებოსტნე** მებაღე: „ვითარცა იქმნა უწჳმროებაჲ, შეწუხნა მებოსტნე იგი“ **მ. ცხ. 96r;** „აღძრა ეშმაკმან მებოსტნე მონასტრისაჲ და აზრახა მასცა მოკლვაჲ წმიდისაჲ მის“ **ი.-ე. 46,26.** იხ. ბოსტანი.

**მებოძირ-ი** «განსავალი», გზაჯვარედინი: „წარვედით მებოძირებსა გზათასა“ DE,—„განვედით განსავალთა ზედა გზათასა“ C, **მთ. 22,9;** „სცვიდეს ყოველთა გზათა და მებოძირთა“ **რიფს. 167,28;** „ეძინა მებოძირთა ზედა ყოვლისა გზისათა“ I, **ეს. 51,20;** „დადგა მებოძირთა თანა სოფლისა გზისათა“ **თეკლა 92,7.**

**მებრ, მებრად** ყოვლად, სრულებით; მარტო, მხოლოდ: „ვითარ-მე წიგნი იცის ამან, რამეთუ უსწავიეს მებრ არა“ **ი. 7,15;** „მებრ არაჲ ვინაჲ გასმიესა მისთჳს?“ **ანდ.-ანატ. 198,7;** „რომელცა თჳთ მებრ მე მრავალგზის აღმოვიკითხე“ **ოხკ. 9,15;** „რამეთუ თჳთ მებრ ხილვაჲ წიგნისაჲ უუდბეს ჰყოფს კაცსა ცოდვისა მიმართ“ **მ. ცხ. 14r;** „კმა არს ჩემდა მებრ ხილვაჲცა შენი, მამაო!“ **მ. ცხ. 334r;** „სიკეთე დაბერდეს და მებრად დაჭნეს“ H—**341,464.**

**მებრვე** ყოვლადვე, სრულიადაც: „მებრვე არავინ შეუტეონ დედათაგანი ხილვად წმიდათა მათ“ **ანდ. ანატ. 221,29;** „მებრვე არა გეშინისა უფლისა?“ **ფლკტ. 150,9;** „მებრვე არა შემეხნეს მე“ H—**341,439.**

**მებრძოლ-ი** «მოლალე»: „მშჳდი იყავნ მებრძოლი“ pb.,—„მშჳდი იგი იყავნ მოლალე“ O, **იოვ. 3,11.** იხ. ბრძოლა.

**მებუდარ-ი** «მბუდებელი», მობუდარი: „იქმნნეს, ვითარცა ტრედნი მებუდარნი კლდეთა შინა“ pb.,—„იქმნნეს იგინი ვითარცა ტრედნი მბუდებელნი კლდეთა შინა“ O, **იერემ. 48,28.** იხ. ბუდე.

**მეგანძე, მეგანძურ-ი** საუნჯის, განძის მოყვარული/პატრონი: „მეგანძჱ, რომელთა არცა სამწყსოთაჲ ჰგლოდის, არცაღა სულთა თჳსთა ცხორებაჲ“ **მ. ცხ. 82v.**

**მეგანძურთა-უხუცეს-ი:** „კუალად მოვიდა გჳრპელი, ჯოჯიკის მეგანძურთა-უხუცესი, და მოინათლა“ **ი.-ე. 41,16.** იხ. უხუცესი.

**მეგობარ-ი** «მიყუარი», «მოყუარე», საყვარელი, მახლობელი, ამხანაგი: „მეგობარი სიძისაჲ... სიხარულით უხარინ“ DE,—„მიყუარი სიძისაჲ მის... სიხარულით იხარებნ“ C, **ი. 3,29;** „უკუეთუ გლოცვიდეს... მოყუარე შენი“ G,—„უკუეთუ გლოცვიდეს... მეგობარი შენი“ pb., **II შჯ. 13,6;** „ვითარცა ძმაჲ და მეგობარი, ეგრეთ სათნო ვეყავ“ **ფს. 34,14.** „მოყუარენი ჩემნი და მეგობარნი ჩემნი ჩემ წინაშე მომეახლნეს“ **ფს. 37,12;** „ნუ არწმუნებთ მეგობართა“ O, **მიქ. 7,5;** „უმჯობეს არს კაცისა ყოლადვე არა შეყოფად მეგობარსა, ვიდრე არა ჟამითი-ჟამად ცვალებასა მეგობრისასა“ **მ. სწ. 156,19.** იხ. დამეგობრება, მეგობრება/მეგობრობა.

**მეგობარ-ქმნა** «მოყუროება»: „იქმნნეს მეგობარ პილატე და ჰეროდე“ DE,—„იმოყურნეს ჰეროდე და პილატე“ C, **ლ. 23,12.**

**მეგობრება, მეგობრობა** «სიყუარული»: „მადლი და მეგობრებაჲ განააზნაურებს“ O,—„მადლი და სიყუარული ათავისუფლებს“ pb., **იგ. სოლ. 25,10;** „განემარჯოს მეგობრობაჲ“ O, **ზირ. 6,17;** „აქუნდა ვისთანამე მეგობრობაჲ“ **მ. ცხ. 373r;** „უკუეთუ გნებავს მეგობრობაჲ ღმრთისაჲ, ნუ ეძიებ მეგობრობასა კაცთასა“ **მ. სწ. 157,9;** „ნუ გაქუნ... მეგობრებაჲ მწვალებელისა თანა“ Ath.—**12,133v.** იხ. მეგობარი.

**მეგჳპტელ-ი, მეეგჳპტელ-ი** ეგვიპტელი: „ანტონი ნათესავით იყო მეგჳპტელი“ **მრთ. A, ანტ. დ. 19v;** „მოჰკალ გუშინ მეეგჳპტელჲ იგი“ O, **გამოსლ. 2,14.** იხ. ეგჳპტელი.

**მედად** «უსასყიდლოდ», ამაოდ: „არა მმონო მედად“ O, **დაბ. 29,15**; „მეშჳდესა წელსა განვიდეს შენგან თავისუფალი მედად“ O, **გამოსლ. 21,2**; „რომელთა ვჭამდით ეგჳპტეს მედად (უსასყიდლოდ pb.)“ G, **რიცხ. 11,5**; „მედად განიფრდენით და არა ვეცხლითა მოიჴსენენით“ O,— „მედად განისყიდენით და არა ვეცხლისა მიერ გამოიჴსნნეთ“ pb., **ეს. 52,3**.

**მედგარ-ი** (მედგრისა) ცუდი, ავი, ბოროტი, გამოუსადეგარი; საძაგელი, მშიშარა, ზარმაცი: „უკეთურო მონაო და მედგარო“ **მთ. 25,26**; „ვაჲ გულთა მედგართა და ჴელთა დაჴსნილთა“ O, **ზირ. 2,14**; „ნუ იზახებედ მედგარნი და უკეთურნი მჴნესა ამას ზედა“ **თომა მოც. 19,19**; „გული მედგარი მუნქუესვე დაჰჴსნდის“ **მრთ.** D, **ს. გაბ.- საკითხ. მოც. 101,22**; „მკჳდრობდა მჴედარი ვინმე მედგარი“ **მ. ცხ. 157r**; „მაჩუენებლობაჲ მედგარ არს ყოვლით კერძოვე“ **მ. სწ. 9,17**; „არცაღა ელისე იყო მეგობართა მათ მისთა წინაშე მედგარ“ **ბ. კეს.-ექუს. დღ. 123,6**; „მედგარმან მან აღიარა მტერისამიერი იგი აღძრვაჲ თჳსი“ **ი.-ე. 46,23**; „დაუტევეს კეთილი იგი (ხილი) და მედგარსა მას ჭამდეს“ Ath.—**12,231v**. იხ. გულმედგარი, დამედგრება, მედგრება, მედგრობა, მომედგრება, **სიმე**დგრე, უმედგრესი.

**მედგრობა** «ბოროტი», უძლურება, სისუსტე: „ვჰყოფ მე მათ თანა მედგრობასა“ G,—„ყოფით ვყო მათ თანა ბოროტი“ M, **მსჯ. 15,8**; „ვიდრემდის ვიყვნეთ ამას მედგრობასა შინა და უდებებით ცხორებასა“ **მ. სწ. 221,8**; „ვერ შეუძლის იგი მედგრობითა ჴმისა თჳსისაჲთა“ **გრ. ნოს.-კაც. აგებ. 158,20**. იხ. მედგარი.

**მედღესასწაულე** «ზატიკობა»: „განვლო... ჴმითა მედღესასწაულეთაჲთა“ **Ⴂ**,—„განვლო... ჴმითა ზატიკობისაჲთა“ **Ⴀ**, **ფს. 45,1**. იხ. დღესასწაული.

**მეეგჳპტელ-ი** იხ. მეგჳპტელი.

**მეერგასის-ი** მე-50: „აღსრულებასა მას დღისა მის მეერგასისასა“ **საქ. მოც. 2,1**. იხ. ერგასისი.

[**მეერთე**] იხ. ერთი; შდრ. ოცდამეერთე.

**მე(ე)რთისა მპყრობელ-ი** «ყოვლისა მპყრობელი», მჭერელი: „ეკლესიასა ერთი უფალი აქუს... ერთი მეერთისა მპყრობელი“ **ს. გაბ.-მოც. საჴს. 102,4**; „რაჲ-იგი დაჰბადა უფალმან, მერთისა მპყრობელმან“O,—„რომელი დაამტკიცა უფალმან ყოვლისა მპყრობელმან“ pb., **ზირ. 42,17**; „უფალო, მერთისა მპყრობელო, ღმერთო ისრაჱლისაო“ O,—„უფალო, ყოვლისა მპყრობელო, ღმერთო ისრაელისაო“ G, **ბარ. 3,1**; „ესრე იტყჳს უფალი მერთისა (ყოვლისა I) მპყრობელი“ **იერემ. 5,14**. იხ. მპყრობელი.

**მეეტლე** ეტლის მძღოლი: „ყვნეს მჴედრებად და რომელნიმე მეეტლედ და წინამცორვალად“ O, **I მფ. 8,11**; „იყო ვინმე მეეტლე... რომელი-იგი ცხენთ-სარბიელსა მას შინა რბევასა ზედა ცხენთა დგენასა დაეცა“ **მ. ცხ. 394r**. იხ. ეტლი.

**მეექუსე** მე-6: „მეექუსჱ ნაწილი დორაკისაჲ ჟამითგან ჟამადმდე სუემდის მას“ **I, ეზეკ. 4,11**. იხ. ექუსი.

**მევანეობა** «დაძინება»: „მევანეობდეს მუნ“ G,—„დაიძინეს მუნ“ M, **მსჯ. 19,4**. იხ. ვანი.

**მევაჟინე** მწდე, მერიქიფე: „სატრაპეზოს მოვიდიან... ეგრეთვე მევაჟინენი“ **ი.-ე. 43,18**. იხ. [ვაჟინი].

**მევენაჴე** ვენახის მოქმედი: „თჳნიერ... მევენაჴეთა და ნავის-მოქმედთა და სხუათა ესევითართა .. ლავრისა დამჭირვაჲ უღონო არს“ **ი.-ე. 20,25**. იხ. ვენაჴი.

**მევეპე** ზღაპრის მთქმელი; «ზღაპარ-სიტყუადი»: „მევეპეთა და გამომეძიებელთა მეცნიერებისათა ხოლო გზაჲ სიბრძნისაჲ არა გულისჴმა-ყვეს“ O,—„ზღაპარ-სიტყუადთა და გამომეძიებელთა გულისხმის-ყოფისათა ხოლო გზაჲ სიბრძნისა არა ცნეს“ pb., **ბარ. 3,23**.

**მეზობელ-ი** «მოძმე»: „მეზობელთა მათ და რომელთაეხილვა იგი პირველ“ C,—„მოძმენი და რომელთა ეხილვა იგი პირველად“ DE, **ი. 9,8**; „მოიგონა წარპარვად მონაგები მეზობლისა თჳსისაჲ“ H—**341, 133**.

**მეზუარე** ყურძნის დამკრეფი; ვენაჴის მცველი (საბა): „რომელნიმე დაადგინნეს... მჴნველად და მომკალად, ვენაჴისმოქმედად და მეზუარედ“ O, **I მფ. 8,12**. იხ. ზუარი.

**მეზუებ-ი** ცხენი, «რემა»: „იყო სოლომონისი ორმეოცი ათასი ჴდალი მეზუები საეტლედ“ O,—„იყუნეს სოლომონისა ორმეოცი ათასი ჴრდალნი რემანი ეტლთა შინა“ pb., **III მფ. 10,26**. იხ. ზუება.

**მეზუერე** მებაჟე, ხარკის ამკრეფი: „ვითარცა ხარკისმომჴდელი და მეზუერჱ“ **მთ. 18,17**; „ნუცა მიხილვენ მეზუერენი და მიმჴდელნი“ **თომა მოც. 19,18**; „მათე მეზუერე იყო“ **მ. სწ. 86,28**. იხ. ზუერი.

**მეზღაპრე** იხ. ზღაპარი.

**მეზღჳსპირე** «ზღჳს კიდისა»: „ქანანელთა მიმართ, აღმოსავალით კერძოთა და მეზღჳსპირეთა“ G,—„ზღჳს-კიდისათა, ქანაანელთა აღმოსავალისათა...“ pb., **ისუ ნ. 11,3**. იხ. ზღჳს-პირი.

**მეთევზე, მეთევზურ-ი** თევზის მჭერელი, მონადირე: „იყო ძჱ მისი მეთევზე“ **მ. ცხ. 158v**; „რამეთუ იყვნეს იგინი მეთევზურ“ **მთ. 4,18**; „მეთევზურნი გამოირჩინა ქრისტემან“ **ს. გაბ. -მოც. საჴს. 92,16**; „ვითარცა მჴნემან მეთევზურმან გამოიღო ვეშაპი იგი“ **ეპ. კჳპრ.- ალვსებ. 230,9**; „იოვანე და იაკობ არა გლახაკნი იყვნესა და მეთევზურნი?“ **მ. სწ. 86,24**. იხ. თევზი.

**-მეთქი**: „მე ვთქუ-მეთქი, ჩამო-ნუ-მიჴდენ მე უცხოთესლნი იგი“ O, **I მფ. 13,12**; „ვთქუ-მეთქი: არა მივყო ჴელი ცხებულსა ზედა უფლისასა“ O, **I მფ. 24,12**; „მეცა-მეთქი მოსიკუდიდ ვარ“ **მარკ. 250r**; „გარქუ-მეთქი: მიუტევე, და მე მოგიტევნე“ **მ. სწ. 34,5**; „ნუუკუე-მეთქი ესრჱთ მოიქცეთ“ Sin.—**11,15v**.

**მეიგავე** იგავის მთქმელი: „თქჳან მეიგავეთა“ G, **რიცხ. 21,27**. იხ. იგავი.

**მეინაჴე**: «ინაჴით მჯდომარე», წვეული; სუფრას მსხდომი: „ესე არავინ გულისჴმა-ყო მეინაჴეთა მისთაგანმან“ C,—„ესე არავინ ცნა ინაჴით-მჯდომარეთაგანმან იესუჲს თანა“ DE, **ი. 13,28**; „აღივსო ქორწილი იგი მეინაჴითა“ **მთ. 22,10**; „არა პირ-იჴსნეს, ვიდრე არა აღდგენ მეინაჴენი იგი“ **ვარ. 818**; „რაჲ-მე უკუე იყოს სიძისა მის უუშუერეს, უკუეთუმცა... გოდებდა წინაშე ყოველთა მეინაჴეთა?“ **მ. სწ. 168,2**; „იყო ვინმე კაცი

მეფისა მეინაჴეთაგანი“ Sin.—**11,124**r. იხ. ინაჴი; შდრ. თანა-მეინაჴე.

**მეისარ-ი** მშვილდ-ისრის მსროლელი; «მოისარი»: „პოვეს იგი მეისართა კაცთა მშჳლდოსანთა და წყლეს“ M, **I ნშტ. 10,3**; „სცეს ისრითა მეისართა იორამს“ M, **II ნშტ. 22,5**; „მეისარი ვერ დაუდგეს“ O, **ამოს 2,15**; „მოაწყო მას გარემო მეისრები“ O,—„განაწყო მის ზედა მოისრები გარემოს“ pb., **ეზეკ. 4,2**. იხ. ისარი.

**[მეკაბარჭე]** იხ. კაბარჭი; შდრ. მემშჳლდკაბარჭე.

**მეკალოე** მლეწველი: „ჴარსა მეკალოესა არა დაუკრა პირი“ **1 ტიმ. 5,18**. იხ. კალო.

**მეკაპილე**: „ჵ მეკაპილე, რეცა გლახაკთ-მოყუარე“ Ath. —**11,81**r.

**მეკარე, მეკრე** კარის მცველი: „მეკარესა ამცნოს“ **მრ. 13,34**; „მას მეკარემან განუღის“ **ი. 10,3**; „მეკარენი იგი თითოეულად კართა მათ იყვნეს განკრძალულ“ O, **I ეზრა 1,16**; „იყვნენ... მეკარედ ბჭეთა სახლისა ჩემისათა“ O, **ეზეკ. 44,11**; „რაჲსათჳს, ჵ მეკარენო ჯოჯოხეთისანო, ესე იხილეთ და შესძრწუნდით?“ **კ. იერ.-ალდგ. 164,10**; „ევედრებოდა მეკრესა, რაჲთა მოაჴსენოს მისთჳს მამასა“ **მ. ცხ. 218**v; „ვჰრქუა მეკრესა უცხოებისა ჩემისათჳს“ **ლიმ. 133,14**; „დაჰრეკა კარსა და გამოვიდა მეკრე“ Ier.—**140,177**v. იხ. კარი.

**მეკაჰრაულე**: „თუ მეკაჰრაულე არს“ **ფლკტ. 134,24**. იხ. კაჰრაული.

**მეკერმე** «თესლის-მოფარდული», «კერმის-მცვალებელი»: „ტაბლები იგი მეკერმეთაჲ... დაამჴუა“ DE,—„ტაბლები იგი თესლის-მოფარდულთაჲ დაამჴუა“ C, **მთ. 21,12**; „პოვნა... მეკერმენი მსხდომარენი“ DE, —„პოვა... კერმის-მცვალებელნი, რამეთუ სხდეს“ C, **ი. 2,14**. იხ. კერმა.

**მეკერპე** კერპთმსახური: „არცა მეძავთა, არცა მეკერპეთა... სასუფეველი ღმრთისაჲ დაიმკჳდრონ“ **კ. იერ.-ნათლისღ. 87,14**. იხ. კერპი.

**მეკეცე** მეჭურჭლე: „მოიყიდეს მით აგარაკი მეკეცისაჲ“ DE, **მთ. 27,7**; „ვითარცა ჭერნი მეკეცეთანი შეჰმუსრნე იგინი“ **ფს. 2,9**; „ვითარცა თიჴაჲ მეკეცისაჲ შერაცხილ ხართ თქუენ“ **I, ეს. 29,16**; „აღდეგ და შთაჴედ სახიდ მეკეცისა“ **I, იერემ. 18,1**. იხ. კეცი.

**მეკიმილიე** «კიმილიარხი», საგანძურის მცველი: „ოდეს მეკიმილიესა ახალსა (კიმილიარხსა S) დაადგენედ, წიგნიცა იგი კიმილიასა თანა მიუთუალიან“ **ლიმ. 84,6**. იხ. კიმილია.

**მეკიცხარ-ი**: „რომელთა შინა მეკიცხარნი იქცეოდინ“ **II პეტრე (უწყ.) 66,18**. იხ. კიცხევა.

**მეკიცხეველ-ი** დამცინავი: „მოიწივნენ უკუანაჲსკნელთა დღეთა საკიცხევით მეკიცხეველნი“ **II პეტრე, 3,3**; „მიუვლინნე ბაბილონსა მეკიცხეველნი და ეკიცხევდენ მას“ **I, იერემ. 51, 2**. იხ. კიცხევა.

**მეკობრე** მტაცებელი: „რომელმან განყიდოს რაჲ უმეტეს ფასისა მისისა, რაჲ-იგი ღირდეს, იგი მეკობრე არს და უძჳრეს ავაზაკთა არს იგი“ **მ. სწ. 52,26**.

**მეკობრობა** მტაცებლობა: „მეკობრენი და ავაზაკნი იფარვენ ბოროტისა საქმეთა და უდაბნოსა გარე მეკობრობენ“ **მ. სწ. 52,19**. იხ. მეკობრე.

**მეკრე** იხ. მეკარე.

**მეკრისტონე** ფულის მიმბარებელი: „იყო ვინმე მეკრისტონე ქალაქსა რომელსამე შინა... მოართუა მას ნამარხევად ხუთასი დრაჰკანი დაბეჭდულად და ჰრქუა მას: მიიღე ესე და, ოდეს მიჴმდეს, მცირედ-მცირედ მომცემდი მე აქაჲთ“ **მ. ცხ. 384**v.

**მეკუალე** კვალს მიმყოლი: „შეუდეგ მას, ვითარცა მეკუალე“ O, **ზირ. 14,23**. იხ. კუალი.

**მეკუერცხე** ქვირითის მყრელი: „თესლნი მეკუერცხენი, რომელ არიან უმრავლესნი თევზთაგანნი“ **ბ. კეს.-ექუს. დღ. 96,26**. იხ. კუერცხი.

**მეკუფხლე** შემკრები ნამკვრევისა, მემცვრევე: „ვითარცა მეკუფხლჱ შემდგომად მსთულებელთა“ O, **ზირ. 33,16**. იხ. კუფხალი.

**მელ-ი** vulpes: „მელთა ჴურელი უჩნს“ **ლ. 9,58**; „ნაწილად მელთა იყვნენ იგინი“ **ფს. 62,11**; „ვითარცა ლომი იზახდი, ხოლო აწ ვითარცა მელი მოშიშებითა უსუსურად“ H—**341,14**; „ვითარცა მელნი უდაბნოსა ზედა, წინაწარმეტყუელნი შენნი, ისრაელ“ O, **ეზეკ. 13,4**.

**მელაზმაგე**: „მისცეს... ჯუარი სალიტანიე... მელაზმაგისა ხატებითა“ **ი.-ე. 22,33**.

**მელან-ი** (მელნისა) შავი საწერელი: „იოვანე მოიღო ქარტაჲ და მელანი და დაწერა ებისტოლჱ“ **ი. მოც. 75,2**; „დაწერილი არა მელნითა, არამედ სულითა ღმრთისა ცხოველისაჲთა“ **II, კორ. 3,3**; „და მე დავსწერდი წიგნსა ზედა მელნითა“ **I, იერემ. 36,18**; „არათუ მელნითა დაწერილ არს იგი, ვითარმცა შეუძლე აჴოცად?“ **მ. სწ. 130,34**; „დაიწერენ იგი ნუ მელნითა და ქარტითა“ A—**484,311**v. იხ. ოქრომელანი.

**მელაღრია** «თაფლი ველისაჲ»: „კრებნ იგი მელაღრიასა, რომელ არს თაფლი ველისაჲ, საჭმელი მეუდაბნოეთაჲ“ X **325**r.

**მელევანდ-ი** «მძივი დაცუმული», ასხმული ყელსაკიდი სამკაულად, «მანიაკი»: „პოვა ჭურჭელი ოქროჲსაჲ: მანიაკი და სა(ვ)ლტე და ბეჭედი და სამარჯუენე და მელევანდი სალხინებელად ჩუენთჳს“ G, **რიცხ. 31,50**; „შეისხმიდა... მელევანდებსა მათსა“ O, **ოვსე 2,15**; „ნაწევრებულებაჲ წჳვთა შენთაჲ მსგავსი მელევანდისაჲ, ნაქმარ ჴელოვნისაჲ“ M,—„ქმნული მუჴლთა შენთაჲ, მსგავსი არს მძივთა დაცუმულთა, საქმჱ ჴელოვნისაჲ“ O,—„ნასხამნი გუერდისა შენისა მზგავს მანიაკთა, ქმნილი ჴელთა ჴელოვნისათა“ pb., **ქება 7,1**.

**მელეტიან-ი** მელეტიოს ანტიოქიელის მიმდევარი: „ნუ მიეახლებით მელეტიანთა განხეთქილთა“ **მრთ. A, ანტ. დ. 35**.

**მელსაპეპონ-ი** «აჭური», საზამთრო: „ვჭამდით... ხილსა: ნესუსა და მელსაპეპონსა და პრასასა...“ pb.,—„ვჭამდით... აჭურსა და ნესუსა და პრასასა“ G, **რიცხ. 11,5**.

**მემანე** მძივების მკეთებელი: „ერთი მათგანი იყო მემანე და იქმოდა მძივთა მანისასა“ **რიფს. 166,4**. იხ. მანა.

**მემარაგე** მესტროლაბე, წინასწარ მცნობელი: „შეკრიბა სიმრავლე... მემარაგეთაჲ, რაჲთა აუწყონ, თუ რაჲ წინა-უც ძესა მისსა“ **ბალ. 9,34**. იხ. მარაგება.

**მემარნე**: „ამას ყოველსა ზედა იყვნიან... მემარნეთა მთავარნი“ H—**2251,286**v. იხ. მარანი.

**მემახჳრ-ი** მფრინველთ მონადირე; მახის მომდგმელი (საბა): „აჰა ესერა ჭურჭერი მემახჳრისაჲ“ O, **ამოს 8,1**.

**მემგოსნე** სალამურისა და მისთანათა დამკვრელი: „მეფესა ჰყვა... სხუანიცა ქალნი, მემგოსნენი და მეჩანგენი“ **ბალ. 124,4**. იხ. მგოსანი.

**მემრუშე** «მომრუშე»: „ნათესავი ბოროტი და მემრუშჱ (მომრუშე C) სასწაულსა ეძიებს“ **მთ. 12,39**; „სიკუდილით მოკუდეს მემრუშე და მრუშებული“ G. **ლევიტ. 20,10**; „(არა ვარ)... მტაცებელი, ცრუ, მემრუშე, გინა ვითარ ესე მეზუერე“ **ლ. 18,11**; „მემრუშედ ეწოდოს, შე-თუ-ეყოს ქმარსა სხუასა“ **ჰრომ. 7,3**. იხ. მრუში; შდრ. მომრუშე.

**მემტერე** მტერი: „იყვნენცა მემტერე და მოსარჩლე ლოცვისათჳს“ **მ. ცხ. 32**v. იხ. მტერი.

**მემტილე** მებაღე: „მას ეგონა, ვითარმედ მემტილჱ იგი არს“ **ი. 20,15**. იხ. მტილი.

**მემუცლეობა** ნაყროვნობა, ღორმუცლობა: „და იყოს... მღდელთა მემუცლეობაჲ“ **მ. ცხ. 32**v. იხ. მუცელი.

**მემღერ-ი** მოლხინე, მოცეკვავე, მოთამაშე, «მომღერალი»: „მემღერნი უფლებდენ მათ ზედა“ I, **ეს. 3,4**; „გამოვიდეს მათგან მძნობარი და ჴმაჲ მემღერთაჲ“ O, **იერემ. 30,19**; „უბანნი ქალაქისანი აღივსნენ... ქალებითა მემღერითა“ O, —„უბანნი ქალაქისანი აღივსნენ... ქალებითა მომღერლებითა“ pb., **ზაქ. 8,5**; „და იყვნეს მის თანა, რომელთა მოაქუნდა კიდობანი იგი უფლისაჲ შჳდი დასი მემღერთაჲ“ O, **II მფ. 6, 13**; „რაჲთა აღუდგინნენ გზათა ზედა სახიობანი, მემღერნი“ **ბალ. 22,30**; „მემღერნი განაწყვნეს... ფერჴთა მათ მიერ არაწმიდათა, რომლითა იქმოდეს მღერასა“ H—**2251,279**v; „შენ მაქებელნი და მემღერნი პატივით შეგასხმიდეს“ Ath.—**11,92**r. იხ. მღერა; შდრ. პარით-მემღერი.

**მემშჳლდკაბარჭე** მშვილდ-ისრის მტარებელი, კაპარჭოსანი: „არა უნდა მემშჳლდკაბარჭესა მას მიყოფად ჴელი მისი საულისა“ O, **I მფ. 31,4**. იხ. მეკაპარჭე.

**მემწყობრე** «მძნობარი», მეშუშპრე: „მოიყვანნეს ცოლნი მემწყობრეთაგან... რომელნი მიიტაცნეს“ G,—„მოიყვანეს ცოლები... მძნობართა მათგანი, რომელნი იტაცნეს“ M, **მსჯ. 21,23**. იხ. მწყობრი.

**მენა** «მენაკი», სხვენი, ჭერი: „მენანი საროჲსანი“ O,—„მენაკნი საროჲსანი“ M. **ქება 1,16**.

**მენადირე** იხ. მონადირე.

**მენავე** ნავის მმართველი/პატრონი: „ნანდჳლვე მენავენი არიან“ **ანდ.-ანატ. 284,1**; „ჰგონებდეს მენავენი იგი მიწევნასა რომელსამე სოფელსა“ **საქ. მოც. 27,27**; „მოუჴდა მას მენავჱ იგი“ O, **იონა 1,6**; „ყოველნი ღათუ მენავენი შეკრბენ, ვერ მოიღონ ერთი ქეცი ბოლოჲსა მისისაჲ“ M, **იობ 40,26**; „ჩუეულებაჲ აქუს მენავეთა ცად მიმართ ხედვად“ H—**2251, 277**v იხ. ნავი.

**მენავეთ-მოღუაწე**: „არა ხოლო თუ მენავედ, არამედ მენავეთ-მოღუაწჱ ყოვლად .. განწესებულ ვარ“ **ფოკა 343**v; „მენავეთ-მოღუაწეთა შენთა შეეშინა“ I, **ეზეკ. 27,28**. იხ. მოღუაწე.

**მენავეთ-მოძღუარ-ი** მენავეთა თავი: „ნავის-უფალსა და მენავეთ-მოძღუარსა ერჩდა“ **საქ. მოც. 27, 11**; „მენავეთ-მოძღუარი იგი აღდგომილი ეტყჳს მას“ **მრთ.** S, **ოქრ.-მარხ. და იონ. 99**v. იხ. მოძღუარი.

**მენაკ-ი** «მენა», სხვენი, ჭერი: „მენაკნი საროჲსანი“ M,—„მენანი საროჲსანი“ O, **ქება 1,16**.

**მენაკ-ი** «ხარისხი», საფეხური: „ექუს მენაკ აღსავალი მისი“ O, **III მფ. 10,18**; „ადვილ არს აჩრდილისაჲ მის ათსა მენაკსა შთასლვაჲ“ O, **IV მფ. 20,10**; „გარე-მოვაქციო აჩრდილი მზისაჲ მენაკთაჲ მაგათ, რომელ შთასრულ არს აჩრდილი ათსა მენაკსა ტაძართა მაგათ აქაზის, მამისა შენისათა“ O,—„აჰა მოვაქცევ აჩრდილთა აღსავალთასა, რომელთა შთავიდა მზე ათთა ხარისხთა სახლისა მამისა შენისათა“ pb., **ეს. 38,8**.

**მენელსაცხებლეთ-მგბოლველ-ი** სურნელოვანი ზეთის მხარშველი: „აღავსნეს სულნელითა თითოსახითა ნელსაცხებლითა მენელსაცხებლეთ-მგბოლველთასა“ M, **II ნშტ. 16,14**. იხ. მგბოლველი.

**მენესტუე** ჩასაბერავი ინსტრუმენტის დამკვრელი: „მენესტუენი სცემდენ ნესტუსა“ **მ. სწ. 92,31**; „არწმუნის მათ მიმსგავსებად სირცხჳლსა მენესტუეთასა და მეფანდურეთასა“ **ბ. კეს.-ექუს. დღ. 53,19**. იხ. ნესტუ.

**მენიდოს** ზღვის წვრილი თევზი, maena: „რავდენ უფროჲს არიედ იგინი კარიდასისა და მენიდოსისა“ **ბ. კეს.-ექუს. დღ. 105,20**.

**მენიჯოგე, მენიჯოგრე, მენიჯგორე** «მონა», კაპარჭის მტარებელი, მეკაპარჭე: „ჰრქუა საულ მენიჯოგესა (მენიჯოგრესა D, მენიჯგორესა S, მონასა I) თჳსსა: იჴადე მახჳლი და მომკალ მე“ O, **I მფ. 31,4**.

**მენო(ვ)აგე** მემუსიკე: „ყვეს სიხარული დიდი ყოვლით მენო(ვ)აგითურთ შჳდ დღე“ O, **I ეზრა 4,63**. იხ. ნო(ვ)აგი.

**მეოთხე** მე-4: „მეოთხესა საჴუმილავსა ღამისასა მოვიდა“ **მთ. 14,25**; „მეოთხჱ ნაწილი ცეცხლითა დასწუა“ O, **ეზეკ. 5,2**.

**მეოთხედ** მეოთხეჯერ: **ფლკტ. 153,25**.* იხ. ოთხი.

**მეოთხედ-ი** «ნაოთხალი», 1/4: „მეოთხედი საწყეოჲსა ღჳნისაჲ“ G,—„ნაოთხალი მეორისა ღჳნო“ pb., **ლევიტ. 23,13**. იხ. მეოთხე.

**მეოთხედ-მთავარ-ი** tetrarcha: „ესმა ჰეროდეს მეოთხედ-მთავარსა საქმჱ იგი“ **ლ. 9,7**. იხ. მთავარი.

**მეოთხედ-მთავრობა** ტეტრარქოსობა: „მეოთხედ-მთავრობასა გალილეას ჰეროდესსა“ DE, **ლ. 3,1**. იხ. მთავრობა.

**მეორე** «ერთი იგი», მე-2; მოადგილე; „ბრძანა წარმოდგინებაჲ მეორისაჲ მის“ O,—„ბრძანა ერთისაჲ მის წარმოდგინებად“ I, **დან. 13,56**; „ეგრევე (ყო) მეორემან და მესამემან და ვიდრე შჳდადმდე“ **მთ. 22,26**; „მეორესა

* წყარო ფანქრითაა მიწერილი (რედ.).

წელსა დარიოზ მეფისასა“ **O, ანგეა 1,1**; „მეორესა ჯერსა გამოეცხადა იოსეფ ძმათა თჳსთა“ **საქ. მოც. 7,13**.

**მეორე (შემდგომად მეფისა)** «ლერკოლოტი», «შემდგომი»: „ამან მეორემან, შემდგომად მეფისამან, თქუა“ **pb.**,—„ამან, რომელი შემდგომებს... ეტყოდა“ **M**,—„ჰამანს ლერკოლოტსა წარუთქუამს“ **O, ესთ. 4,8**.

**მეორედ** «კუალად», «ზეგარდამო», მეორეჯერ, კვლავ, ისევ: „რაჲსა გნებავს მეორედ (კუალად DE) სმენად“ **ი. 9,27**; „უკუეთუ ვინმე არა იშვეს მეორედ, ვერ ჴელეწიფების ხილვად სასუფეველი ღმრთისაჲ“ **DE**,—„არა თუ ვინ იშვეს ზეგარდამო, ვერ შევიდეს სასუფეველსა ღმრთისასა“ **C, ი. 33**; „მეორედ ურჩნი იგი წარწყმიდნა“ **იუდა 1,5**; „მერმე მეორედ მოხადეს კაცსა“ **C, ი. 9,24**; „მეორედ განეახლა აპოლონი“ **ფლკტ. 144,19**. იხ. მეორე.

**მეორევე** მე-2: „დაშჯდე მეორესავე საჯდომელსა“ **მსკ. 36,19**.

**მეორეცა** «მერმეცა», მეორეც: „შესძინეთ ყოფად მეორეცა“ **B**,—„ჴელი შეყავთ მერმეცა“ **Λ, სბსტ. 133,4**. იხ. ორი.

**მეორძ-ი** მოზარდი: „კეთილად მეორძი ნერგი განჴერჴა“ **O, სიბრძ. სოლ. 13,11**. იხ. ორძილი.

**მეოტ-ი** «განლტოლვილი», გაქცეული: „დასცნა იგინი ისრაჱლმან ვიდრე არა დაშთომადმდე მათგანი, განრომილი ანუ განლტოლვილი (მეოტი M)“ **G, ისუ ნ. 8,22**; „ნუ განვალნ მეოტი ქალაქისა ამისგან“ **O, IV მფ. 9,15**; „ვითარცა მეოტთა სდევდეს“ **O, სიბრძ. სოლ. 19,3**; „მეოტად წარვიდეს მთათა სომხეთისა“ **O, ეს. 37,38**. იხ. ოტება.

**მეოტობა** გაქცევა: „რომლისა-იგი მეოტობაჲ წინაჲსწარ უწყოდა“ **ოქრ.-მარხ. და იონ. 102,26**; „მრავალნი მჴედართაგანნი შემდგომად მეოტობისა კუალად იქციან და სიმჴნით ძლევაჲ აჩუენიან მტერთა მიმართ“ **მ. სწ. 108,5**. იხ. მეოტი.

**მეოცე** მე-20: „ესრჱთ სიმჴნით დაითმინა წმიდამან იზიტბოზიტ მეოცესა წელსა ხუასროჲსა მეფისა“ **იზტ. 123,22**. იხ. ოცი.

**მეოხ-ი** შუამდგომელი, შემწე: „თჳთ იგი სული მეოხ არს ჩუენთჳს სულთქუმითა მით უსიტყუელითა“ **ჰრომ. 8,26**; „ძლიერნო მეოხნო!“ **ბ. კეს.-40-თჳს 123,9**; „ცრემლნი მაგათნი მეოხ არიან მაგათა“ **ფლკტ. 146,27**; „ესე მოიგე მეოხად და შემწედ“ **მ. სწ. 11,22**. იხ. ოხა.

**მეოხება** შუამდგომლობა, შემწეობა: „მეოხებითა წმიდათა მოწამეთაჲთა“ **მსკ. 61,15**; „გიხილო... დაცვული უვნებელად მეოხებითა ყოველთა წმიდათა მისთაჲთა“ **მ. სწ. 119,3**. იხ. მეოხი.

**მეოხნე** «თანა-მეინაჴე», წვეული; «პურის-მტე»: „მეოხნეთა მათთჳს არა ეცრუა მას“ **C**,—„მის თანამეინაჴეთათჳს არა ინება შეწუხებაჲ ქალისაჲ მის“ **მრ. 6,26**; „უბრძანა მათ ინაჴით დასხდომაჲ ყოველთაჲ მეოხნედ-მეოხნედ“ **C**,—„უბრძანა მათ დასხდომაჲ მათი ყოველთაჲ პურის-მტედ—პურის-მტედ“ **DE, მრ. 6,39**. იხ. ოხნ-.

**მეპრატაკე** დაბალი, მეტყავე: „ამისი ვანი არს სჳმონისსა ვისამე მეპრატაკისასა“ **საქ. მოც. 10,6**; „რამეთუ იყვნეს მეპრატაკე ხუროებით“ **საქ. მოც. 18,3**. იხ. პრატაკი.

**მეპურე** პურის მცხობელი: „მეპურე ანუ მზარეულ არს: სადა არს პური ანუ პირად-პირადი სანოვაგჱ, რომელი მაგას დაუმზადებიეს?“ **ფლკტ. 134,25**; „მიართუა იფქლი თჳსი მეპურესა“ **მ. ცხ. 297r**. იხ. პური.

**მეპურეთ-მოძღუარ-ი** პურის გამრიგე, მნე: „შესცოდა მთავარმან ღჳნის-მნემან მეფესა ეგჳპტელთასა და მეპურეთ-მოძღუარმან“ **O, დაბ. 40,1**; „მეპურეთ-მოძღუარი და ღჳნის-მნჱ იგი გამოჴადა ფარაო“ **საკითხ. წიგ. II 67,38**. იხ. მოძღუარი.

**მეპურის-(მ)ტე** პურის მოზიარე, ერთად პურის მჭამელი (საბა): „იყვნეს კუალად ორნივე ზოგად ერთ მეპურის-მტე“ **მ. ცხ. 320v**; „რომელნიმე მათგანნი მეპურის-ტე და რომელნიმე სხჳსა საჴმრისათჳს“ **ბ. კეს.-ექუს. დღ. 65,23**. იხ. მტე.

**მეჟამე** მგალობელი: „მეჟამეთაგანი იყო წმიდისა ღმრთის-მშობელისა ეკლესიაჲსათაჲ“ **ლიმ. 29,32**. იხ. ჟამი.

**მერემაკე** იხ. რემაკი.

**მერვე** მე-8: „იყო მერვესა დღესა“ **ლ. 1,59**. იხ. რვა.

**მერთისა-მპყრობელ-ი** იხ. მეერთისა-მპყრობელი.

**მერმე** მომავალი; შემდეგი: „მამაჲ მერმისა საუკუნისაჲ“ **I, ეს. 9,6**; „აღთქუმაჲ აქუს აწინდელისა ცხოვრებისაჲ და მერმისა“ **I ტიმ. 4,8**; „ეტყოდა... საშჯელისათჳს მერმისა“ **საქ. მოც. 24,25**; „ანგელოსთა დაამორჩილა ღმერთმან მერმე იგი სოფელი“ **ჰებრ. 2,5**. „ვიდოდით... უკუნისამდე და მერმეცა“ **O, მიქ. 4,5**.

**მერმე** «კუალად», «უკუანაჲსკნელ», კვლავ, ისევ: „მოვედით, მივიდეთ მერმე ჰურიასტანდ“ **C**,—„გუალე, კუალად წარვიდეთ ჰურიასტანად“ **DE, ი. 11,7**; „მერმე (უკუანაჲსკნელ DE)... მიუვლინა“ **მრ. 12,6**; „ჰრქუა იესუ მერმე“ **მთ. 4,7**; „მერმე მეორედ მივიდა“ **C, მთ. 26,42**; „მერმე მისვე უცხოთესლისა ჴრმლითა დამოჰკუეთა თავი“ **ს. გაბ.-მოც. საჴს. 93,33**; „მიუდგა მერმე და შვა ასული“ **O, ოვსე 1,6**.

**მერმე** მეორე, «ერთი სხუაჲ», «სხუა»: „იყო... მერმე მარიამი“ **C**,—„იყო... ერთი სხუაჲ მარიამ“ **DE, მთ. 27,61**; „წარივლტოდეს მიერ მერმესა“ **C**,—„ივლტოდეთ სხუად კერძო“ **DE, მთ. 10,23**; „მერმესა დღესა, ვითარცა განთენდებოდა“ **რიფს. 168,10**.

**მერმე-ღა** «უკუანაჲსკნელ», შემდეგ: „ხოლო უკუანაჲსკნელ შეინანა“ **DE**,—„მერმე-ღა შეინანა“ **C, მთ. 21,30**.

**მერმეცა** კვლავ, ისევ, მეორედ; შემდეგშიც; «მეორეცა»: „მერმეცა წარვედ და შეიყუარე დედაკაცი“ **O, ოვსე 3,1**; „მიუგეს მერმჱცა ქალდეველთა“ **O, დან. 2,10**; „მიერ დღითგან და მერმეცა“ **O, ეზეკ. 39,22**; „ჴელი შეყავთ მერმეცა“ **Λ**,—„შესძინეთ ყოფად მეორეცა“ **B, სბსტ. 133,4**.

**მერმეცა** «მეორეცა»: „ჴელი შეყავთ მერმეცა“ **A**,—„შესძინეთ ყოფად მეორეცა“ **B, სბსტ. 133,4**; „ევედრებოდა... მერმესაცა შაბათსა თხრობად“ **საქ. მოც. 13,42**.

**მერჩულე**: „არა ვჰბრძავ მე წესსა ამას და ვინ დამიდგინა მე ნავატ მერჩულედ?" A—**92,704**; „იგი სიტყუაჲ... პასუხად ითქუა გამომცდელისა მის მერჩულისა" **იქვე, 480**.

**მერცხალ-ი** hirundo: „ვითარცა მერცხალი, ეგრე ვჰრტინევდ (ვჰმობდი O)" I, **ეს. 38,14**; „გურიტმან და მერცხალმან და მჴურინავმან და ველისა სირთა დაისწავლნეს ჟამნი მოსლვისა მათისანი" I, **იერემ. 8,7**; „გურიტმან და მერცხალმან და მჴურინავმან,—მფრინველთა ცისათა ცნეს ჟამი წარსლვისა მათისაჲ" **ოქრ.-გურიტ. 226,20**; „ვითარცა მერცხალი, ეგრე ვჰრინევდ" **ფიზ. XXX,3**; „არცა თუ ერთმან მერცხალმან მოიყვანის არჱ" A—**92,696**.

**მერცხლის-გამსხმელ-ი**: „მღჳძარე არნ მერცხლის-გამსხმელი იგი, რაჟამს აზინ კუერცხთა თჳსთა ზედა" **ბ. კეს.-ექუს. დღ. 118,13**. იხ. გამსხმელი.

**მერცხლის-მდევარ-ი** merops apiaster: „მერცხალი და მერცხლის-მდევარი, რომელნი მოირეწენ საზრდელსა თჳსსა ჰაერთა შინა მყოფთაგან" **ბ. კეს.-ექუს. დღ. 111,5**. იხ. მდევარი.

**მერწყულ-ი, მერწყულე** წყლის მომტანი: „იყვნენ იგინი მრეშუველი და მერწყულე" M, **ისუ ნ. 9,21**; „არა მოგაკლდეს თქუენგან მონა, მრეშუველი და მერწყული" M, **ისუ ნ. 9,23**. იხ. წყალი.

**მესათხევლე** «მთხევარი», «მონადირე», მეთევზე, მებადური: „რამეთუ... იყვნეს იგინი მესათხევლე" DE,—„რამეთუ მთხევარ იყვნეს" C, **მრ. 1,16**; „გყვნე თქუენ მესათხევლე კაცთა" DE,—„გქმნე თქუენ, რაჲთა იყვნეთ თქუენ მონადირე კაცთა" C, **მრ. 1,17**. იხ სათხეველი.

**მესალმუნე** იხ. მეფსალმუნე.

**მესამე** მე-3; «ძუღუან», გუშინწინ: „მოვიდა მესამე იგი და ჰრქუა" **ლ. 19,20**; „ეგრევე (ყო) მეორემან და მესამემან" **მთ. 22,26**; „რომელი არა უწყოდე გუშინდითგან და მესამით" G,—„რომელ არა იცოდე შენ გუშინ და ძუღუან" MO, **რუთ 2, 11**. იხ. სამი.

**მესამედ** მესამეჯერ: „შესძინა უფალმან წოდებად სამუელისა მესამედ" O, **I მფ. 3,8**; „მესამედ განმზადებულ ვარ მე მისლვად თქუენდა" **II კორ. 12,14**. იხ. მესამე.

**მესამედ-ი** $^{1}/_{3}$: „გარდაიქცა მესამედი წყალთაჲ აფსინთად" **აპკ. 8,11**. იხ. მესამედ.

**მესამოსლე**: **IV მფ. 24,14**. * იხ. სამოსელი.

**მესამჭედურე** მეანკესე, «შთამგდებელი სამჭედურისა»: „სულთ-ითქუმიდენ ყოველნი მესამჭედურენი მის მდინარისანი" O,—„სულთ-ითქუმიდენ ყოველნი შთამგდებელნი სამჭედურისანი მდინარედ" pb., **ეს. 19,8**. იხ. სამჭედური.

**მესაპყრობილე** საპყრობილის უფროსი: „მან მისცა ფასი მესაპყრობილეთა მათ" **ანდ.-ანატ. 206,15**; „შემძლებელ ვართ... ვედრებად მესაპყრობილეთა, რაჲთა აუსუბუქონ სატანჯველი იგი მათი" **მ. სწ. 51,17**. იხ. საპყრობილე.

**მესაპყრობილეთ-მთავარ-ი** საპყრობილის უფროსი: „შეჰვედრნა იგინი მესაპყრობილეთ-მთავარმან იოსებს" O, **დაბ. 40,4**. იხ. მთავარი.

**მესაპყრობილეთ-მოძღუარ-ი** საპყრობილის მთავარი მცველი: „პოვა მადლი წინაშე მესაპყრობილეთ-მოძღურისა" O, **დაბ. 39,21**; „მესაპყრობილეთ-მოძღუარი იგი ხოლო მღჳძარე იყო" **სბსტ. 138,4**. იხ. მოძღუარი.

**მესაპყრობილეთ-მცველ-ი** «საპყრობილის მცველი»: „ამცნეს მესაპყრობილეთ- (საპყრობილის Գ.) მცველსა მას კრძალულად დაცვაჲ მათი" **საქ. მოც. 16,23**. იხ. მცველი.

**მესარეცლე** იხ. სარეცელი; შდრ. თანამესარეცლე.

**მესაჭე** მენავე: „არაბიელნი იყვნეს მესაჭჱ შენდა" O, **ეზეკ. 27,8**. იხ საჭე.

**მესაჯუმილე** ქურის, ღუმელის დამნთები: „მესაჯუმილეთა მათ კაცთა აღაგზნეს საჯუმილი" **საკით. წიგ. 45,10**. იხ. საჯუმილი

**მესთულე, მესდულე** «მსთულებელი»: „მიყავთ ჭელი, ვითარცა მესთულემან (მესდულემან I) საგოდრებელსა ზედა თჳსსა" O,—„ზედ მიიქეცით, ვითარცა მსთულებელი კუფხალთა ზედა მისთა" pb., **იერემ. 6,9**; „რამეთუ მოვიდენ მესდულენი შენ ზედა" I,—„რამეთუ მესთულენი მოვიდეს შენდა" G, **იერემ. 49,9**; „მესთულემან აღვავსე საწნეხელი" O, **ზირ. 30,17**. იხ. სთუელი.

**მესია** «ქრისტე»: „ვპოვეთ მესია, რომელ გამოითარგმანების ქრისტე" **ი. 1,41**.

**მესისხლე** იხ. სისხლი.

**მესტუმრე** მასპინძელი: „გიკითხავს... მესტუმრე ჩემი" **ჰრომ. 16,23**. იხ. სტუმარი.

**მესტჳრე** სტვირის დამკვრელი: „ფილიმონ ესე ქორანელი, რომელი მესტჳრე იყო" **ფლმნ. 298r**. იხ. სტჳრი.

**მესუეტე** სვეტზე დაყუდებული: „ეუწყა მას მესუეტისა ვისთჳსმე, ვითარმედ არს იგი სარწმუნოებასა ზედა სევეროზ მწვალებელისასა" **ლიმ. 123,22**. იხ. სუეტი.

[**მესულებე**] იხ. სულება.

**მესულებობა** მემთვრალეობა: „ანკანაკობს, ლჳნით მესულებობს" G,—„ჭამს და სუამს და განსცხრების მომთრვალეთა თანა" M, **II შჯ. 21,20**, იხ. მესულებე.

**მეტ-ი** «ნამეტნავი»: „მეტ რაჲმე მიჩს მიწერად თქუენდა" („ნამეტნავ არს ჩემდა მიწერად თქუენდა" pb.) **II კორ. 9,1**; „განიშორეთ მეტი იგი სიბოროტისაჲ" **იაკ. 1,21**; „საზრდელსა მეტსა, უფროჲს საჭმრისა მისისა, ნუ დაიმარხავნ" **მ. სწ. 192,21**.

**მეტად** უმეტესად, ძლიერად, ჭარბად: „რომელნი მეტად ჰყოფენ ამპარტავანებასა" **ფს. 30,24**; „მერმე, აიძულეს რაჲ მას მეტად, ჰრქუა" **მ. ცხ. 90r**; „უკუეთუ იძლიო და მეტად შჭამო" **მ. ცხ. 271r**. იხ. უმეტესი.

**მეტადრე** ცოტა უფრო მეტად: „რომელნი მეტადრე უძლურნი იყვნიან" **ი.-ე. 38,13**. იხ. დამეტება/დამატება, მეტნობა/მეტობა, ნამეტავი/ნამეტნავი.

**მეტაქს-ი** აბრეშუმი: „ვინაჲ-იგი... მეტაქსი და მარგალიტნი... გამოვლენ" Sin.—**11,262v**.

**მეტირალ-ი** «მტირალი», მგოდებელი, «შემსხმელი გოდებისაჲ»: „მოჰჴადეთ მეტირალთა და მოვიდედ" I,—„მოხადეთ მტირალთა და მოვიდეს" O,—„მოუწოდეთ შემსხმელთა გოდებისათა და მოვიდედ" pb., **იერემ. 9, 17**. იხ. ტირილი.

* წყარო ფანქრითაა მიწერილი (რედ.).

**მეტნობა, მეტობა** ნამეტნაობა, სიჭარბე; შემპარაობა, ცთუნება: „არა მოვედ მეტნობისა სიტყვთა სიბრძნისაჲთა“ **I კორ. 2,1**; „ნუ ვინმე გაცთუნის (შეურაცხ-გყვნეს var.) თქუენ სიტყვთა მეტნობისაჲთა“ **კოლ. 2,4**; „მათ მეტნობაჲ აქუს სიხარულისაჲ“ **ბალ. 81,36**; „ჰგონებდა ურჩულოჲ იგი მეფჱ მეტნობისა სიტყვთა რწმუნებად მათდა“ **H—341,738**; „არა აქუს მუნ სიმდიდრესა მეტობაჲ ანუ სიგლახაკესა უდარესობაჲ“ **A—92,385**. იხ. მეტი.

**მეტოქ-ი** მონასტრის კუთვნილი დაქვემდებარებული ეკლესია მამულით: „კელარნი ზედაჲსზედა გავიდოდიან მეტოქთა“ **ი.-ე. 44,6**.

**მეტრა** 15 ლიტრა: „გაუკუეთეთ ზეთი... მეტრაჲ ერთი სამსახურებელად სამარხოსა“ **ი.-ე. 54,27**.

**მეტრაპეზე** მესუფრე: „ებრძანა მეტრაპეზისადმი... რომელ გემოსა იხილავნ“ **ი.-ე. 37,3**. იხ. ტრაპეზი.

**მეტს-მეტყუელ-ი** მრავალმეტყველი: „ნუმცა ვინ შეატყუებს სიმარტივესა თქუმულისა სულიერისასა თქუმულსა თანა მეტს-მეტყუელთასა“ **ბ. კეს.-ექუს. დღ. 50,7**. იხ. მეტყუელი.

**მეტჳრთე** ტჳირთაკიდებული: „იყვნეს სოლომონისნი სამეოც ათას მეტჳრთჱ“ **O, III მფ. 2,35**. იხ. ტჳრთი.

**მეტყავე** ტყავის მოქმედი: „არლა მიწევნულ ხარ ჯერეთ საზომსა მის რომლისამე მეტყავისასა“ **მ. ცხ. 431r**; „მისცნა მას შემწენი... მჭედელნი და მეტყავენი“ **H—341,97**. იხ. ტყავი.

**მეტყებელ-ი** «მტყებარი», მომთქმელი: „მოიცვნენ უბანნი მეტყებელთა“ **O,—**„მოიცვეს უბანთა ზედა მტყებართა“ **pb., ეკლ. 12,5**; „საკმარი იგი მეტყებელთაჲ მათ უბრძანე მიცემად ჩემისა საფასისაგან“ **პოვნ. სტეფ. 64,35**. იხ. ტყება.

**მეტყუელ-ი** მთქმელი, მოლაპარაკე; გონიერი: „გულისხმის-ყოფაჲ ულირს არა ხოლო მეტყუელსა, არამედ მსმენელსაცა“ **მრთ. A, კ. იერ.-სული წმ. 162**; „წარუდგინნეთ... მეტყუელი ეგე მსახურებაჲ თქუენი“ **ჰრომ. 12,1**- „მეტყუელნო ცხოველნო“ **ფლკტ. 153,11**; „მეტყუელთა მათ ცხოვართა მწყემსად ბრძანებაჲ მოილო“ **კ. იერ. ალდგ. 166,21**; „მტყუვართა ფრიად სძულს ჭეშმარიტისა მეტყუელი“ **მ. სწ. 70,22**; „ნუმცა გგონიეს, ვითარმედ აქუს მათ ბუნებაჲ მეტყუელი“ **ბ. კეს.-ექუს. დღ. 51,12**. იხ. სიტყუა; შდრ. გამომეტყუელი, ვარსკულავისმეტყუელი, თესლის-მეტყუელი, იგავით-მეტყუელი, მეტსმეტყუელი, მრავალმეტყუელი, მრავლის-მეტყუელი, ორისმეტყუელი, პირმეტყუელი, სახის-მეტყუელი, ქველის-მეტყუელება, ღმრთის-მეტყუელი, შემეტყუელი, შინაგან-მეტყუელი, ცუდად-მეტყუელება, ცუდის-მეტყუელება, ძჳრის-მეტყუელი.

**მეტყუელება** ლაპარაკი; საუბრობა: „განთიადითგან ვიდრე მიმწუხრადმდე მეტყუელებს“ **მ. ცხ. 222v**; „გულს-მოდგინედ მეტყუელებნ ჴმასა თჳსსა და აშუენებნ ქამობასა“ **მ. სწ. 246,29**.

**მეტყუელება** ლაპარაკი, საუბარი: „სამთა ბრძოლათაგან თავისუფალ არს: სმენისაგან და მეტყუელებისა და ხედვისა“ **მ. ცხ. 67v**; „რაჟამს ვიხილოთ ენაჲ იგი მისი, შეკრული და მეტყუელებისაგან დაცხრომილი, არლარა ვბასრობდეთ“ **მ. სწ. 222,21**. იხ. მეტყუელი; შდრ. ბოროტის-მეტყუელება, დიდების-მეტყუელება, მალიად-მეტყუელება, მრავალმეტყუელება, მრავლის-მეტყუელება, ტკბილად-მეტყუელება, სახის-მეტყუელება, სიბრძნის მეტყუელება, ღმრთის-მეტყუელება, ძჳრის-მეტყუელება.

**მეუდაბნოე** განდეგილი, ბერი: „ესე მე, ანტონი მეუდაბნოემან ჰრომმან, ვჰნატრიდი ცხოვრებასა და წამებასა მათსა“ **მხკ. 61,1**; „კაცნი ვინმე მეუდაბნოენი, რომელნი მყოფ იყვნეს მთასა ზედა“ **ნრხ. 78,1**; „განმორებულთა და მეუდაბნოეთა სრულთა უჴმსვე ტირილი და გლოვაჲ“ **მ. ცხ. 41v**. იხ. უდაბნო.

**მეუნასე** ზიანის მიმყენებელი, მავნებელი: „იყვნეს მათ შორის... რომელნიმე მეუნასენი“ **Sin.—11,107r**; „ჩუენ თანა... არა არს... არცა ნიავი მეუნასჱ, სასიკუდინე“ **H—341,42**; „მეუნასენი მეუნასეთა იკითხვედ“ **Ath.—11,96r**. იხ. უნასი.

**მეუნჯე** ნაყოფის მომწევი, «მცველი», მეჭურჭლეთუხუცესი, მოლარე; მოურავი: „გლეხნი... დაუტევნა... ვენაჴისა მოქმედად და მეუნჯედ“ **O,—**„გლახაკთაგანნი ქუეყანისა მის დაუტევნა... ვენაჴთა მცველად და მტილთა“ **pb., IV მფ. 25,12**; „შევედ ტაძრად სომნაჲსა, მეუნჯისა მის“ **O, ეს. 22,15**. იხ. უნჯი.

**მეუფე** მეფე; უფალი, პატრონი: „შენ ხარა მეუფჱ ჰურიათაჲ?“ **მთ. 27,11**; „ქრისტე იგი არს მეუფჱ“ **ლ. 23,2**; „მეუფემან მეუფეთამან და უფალმან უფლებათამან“ **I ტიმ. 6,15**; „მე მუშაკი ვარ მეუფისა ჩემისაჲ“ **მხკ. 37,1** იხ. უფალი; სამეუფო.

**მეუფება** მეფობა, «უფლება»: „მეუფებდეს სახლსა ზედა იაკობისსა“ **ლ. 1,33**; „მეუფებდეს მათ ზედა უფალი სიონს შინა“ **O, მიქ. 4,7**; „იგი მეუფებს (ეუფლება C) ყოველთა ზედა წარმართთა“ **ფს. 21,29**.

**მეუფება** მეფობა, «სუფევა», სამეფო: „მეუფებისა (სუფევისა DE) მისისაჲ არა იყოს დასასრულ“ **ლ. 1,33**; „აღდგეს... მეუფებაჲ მეუფებასა ზედა“ **მრ. 13,8**; „რომელნი იყვნეს ჴელმწიფებასა ქუეშე მეუფებისა მისისასა“ **ფლკტ. 185,31**; „იყოს მეუფებაჲ უფლისაჲ“ **აბდია 1,21**; „სადა იყოს მეუფებაჲ, სადა იყოს მთავრობაჲ, სადა იყოს ერისთაობაჲ“ **მ. სწ. 15,11**. იხ. მეუფე.

**მეუღლე**: „რაჟამს იხილოს მარხვითა შემკული დაჲ იგი მარხვისაჲ და მეუღლჱ ლოცვისაჲ“ **მრთ. C, ოქრ.-მარხ. და იონ. 29**; „რომელმანმცა შეაჯერა ულმრთოსა მას საწუთროსა მეუღლესა“ **შუშ. XVI, 26**. იხ. უღელი.

**მეუღლება** შეერთება, ქორწინება: „არა იყო სამოთხესა შინა მეუღლებაჲ და არცა ცნობაჲ საწოლისაჲ“ **გრ. ნოს.-კაც. აგებ. 183,4**. იხ. მეუღლე.

**მეფანდურე** ფანდურზე დამკვრელი: „არწმუნის მათ მიმსგავსებად სირცხჳლისა მენესტუეთასა და მეფანდურეთასა“ **ბ. კეს.-ექუს. დღ. 53,19**. იხ. ფანდური.

**მეფასე** საუნჯის, საჭურჭლის მცველი: „უბრძანე მეფასეთა, რომელნი არიან ასურასტანს“ **O, I ეზრა 8,21**. იხ. ფასი.

**მეფასეთ-მთავარ-ი** საჭურჭლის მცველი: „უბრძანა მიცემად სამსახურებელი იგი მირდატს, მეფასეთ-მთავარსა თჳსსა“ **O, I ეზრა 2,11**. იხ. მთავარი.

**მეფე:** „იესე შვა დავით მეფე“ **მთ. 1,6**; „ესმა ესე ჰეროდე მეფესა“ **მთ. 2,3**; „შეითქუნეს მეფენი ქუეყანისანი“ **ფს. 2,2**; „ჟამთა მათ ლუკიანე მეფისათა იყო დევნაჲ დიდი ქრისტიანეთა ზედა“ **სბსტ. 123,20**.

**მეფე ყოფა** «მეფება», გამეფება: „მეფე ჰყავთ აბიმელექ“ M,—„ამეფეთ აბიმელეხ“ G, **მსჯ. 9,18**; „მეფე ყო ერმან ქუეყანისამან იოსია“ M, **II ნშტ. 33,25**.

**მეფედ დადგინება** გამეფება: „მეფედ დაადგინიან სოლომონი“ O, **III მფ. 1,43**; „დაიდგინეს მათ ზედა მეფჱ“ O, **IV მფ. 8,20**.

**მეფედ დადგომა** გამეფება: „დადგა... მეფედ მამისა მისისა წილ“ O, **II მფ. 10,1**. იხ. მეფისა, მეფობა/მეფება, უმეფო.

**მეფისა** დედოფალი, მეფის ცოლი: „იოვანე უყუარდა ფრიად მეფესა და მეფისასა“ **საკ. წიგ. II 136,5**; „მეფისამან ჰრქუა ევტჳქოსს“ **იქვე, 136,9**. იხ. მეფე.

**მეფობა, მეფება** «მეფე ყოფა», გამეფება: „ამეფეთ აბიმელეხ, ძე მჴევლისა მისისაჲ“ G,—„მეფე ჰყავთ აბიმელექ, ძე მჴევლისა მისისაჲ“ M, **მსჯ. 9,18**; „არქელაოზ მეფობს ჰურიასტანსა“ **მთ. 2,22**; „ორმეოც წელ მეფობდა იგი“ O, **II მფ. 5,4**; „ჩემ მიერ მეფენი მეფობენ“ O, **იგ. სოლ. 8,15**; „გეგულების... მეფებად ჰურიასტანსა“ O, **ნეემ. 6,7**.

**მეფობა** მეფედ ყოფა: „გწადის მეფობაჲ“ **ფლკტ. 136,26**; „განძლიერდა სოლომონ, ძე დავითისი, მეფობასა მისსა ზედა“ M, **II ნშტ. 1,1**. იხ. მეფე.

**მეფსალმუნე, მესალმუნე** ფსალმუნის მგალობელი, მთქმელი: „მეფსალმუნენი იგი გალობდეს და ნესტუებსა მას სცემდეს“ M, **II ნშტ. 29,28**; „შემასხმელნი, მეფსალმუნენი მათნი—მამანი და დედანი—ორას“ O, **II ეზრა 2,65**; „გამოვიდეს მის თანა... მსახურთა მათგანი მესალმუნეთაჲ და მეკარეთაგანნი“ O, **I ეზრა 8,5**. იხ. ფსალმუნი/სალმუნი.

**მეფხან-ი** სირსვილი, gangraena: „ანუ კაცი, რომლისა თანა იყოს მის თანა მღიერი ძნელი ანუ მეფხანი“ G, **ლევიტ. 21,20**; „ანუ მღიერი ანუ მეფხანთანი არა შეწირონ“ pb.,—„ანუ მღიერიანი ანუ მეფხანიანი არა მოიყვანნეთ“ G, **ლევიტ. 22,22**. იხ. ფხანა.

**მეფხანიან-ი, მეფხანო(ვ)ან-ი** «მეფხანი», impetigo, scabies sariosa-ს სენის პატრონი: „ანუ მღიერიანი, ანუ მეფხანიანი არა მოიყვანნეთ“ G,—„ანუ მღიერი, ანუ მეფხანთანი არა შესწირონ“ pb., **ლევიტ. 22,22**; „ყოველნი ჴორცნი მისნი მეფხანოვან იქმნეს“ Sin.—**11, 326v**. იხ. მეფხანი.

**მექნარეობა** «ებნა», ქნარის დაკვრა: „კეთილად მექნარეობდ“ pb.,—„კეთილად ებნდ“ O, **ეს. 23,16**. იხ. ქნარი.

**მექონოთ-ი, მიქონიდ-ი, მიქონოთ-ი, მიქონიოთ-ი** საფეხური, კვარცხლბეკი: „ზედა თავსა მის მექონოთისასა წყრთის ერთის კერძო“ O, **III. მფ. 7,35**; „საბანელნი იგი, რომელ ქმნნა მექონოთთა მათ ზედა“ M, **II ნშტ. 4,14**; „ესრე იტყჳს... მექონოთთათჳს“ I, **იერემ. 27,19**; „დაჭრა მეფემან აჴაზ კარშიკები მიქონიოთთაჲ“ O, **IV მფ. 16,17**.

**მექულბაგე** მედუქნე: „უბრძანა მექულბაგესა და, მოიღო რაჲ იგი, ჭამის მუნ“ **ლიმ. 115,1**. იხ. ქულბაგი.

**მელოდარ-ი** საზანდარი, აშუღი: „ანუ ჴმისა სმენაჲ თუ სხუაჲ ვიცი მელოდართაჲ“ O, **II მფ. 19,35**. იხ. სილოდა.

**მელორე** ლორის მწყემსი: „მელორენი იგი ივლტოდეს“ **მთ. 8,33**. იხ. ლორი.

**მელჳნე** ლოთი, მემთვრალე; მსმელი: „ნუ იყოფვი მელჳნე“ O, **იგ. სოლ. 23,20**; „მიიყვანეს იგი მეძავთა ქულბაგსა და მელჳნეთასა“ **მ. სწ. 291,34**. იხ. ლჳნო.

**მელჳნეობა** ლოთობა: „ბოროტ არს მელჳნეობაჲ და მაგინებელ არს სიმთრვალე“ H—**2251,284v**. იხ. მელჳნე.

**მეყ-ი, მეყსა შინა** საჩქაროდ, უმალ: „განვახლდეთ მეყსა შინა წამსა თუალისასა“ **I კორ. 15,52**; „მოიწიოს შენ ზედა მეჴსა შინა“ H—**2251,60r**. იხ. მეყსეული.

**მეყსეულ-ი** უეცარი: „მეყსეული და მოულოდებელი შიში დაეცა მათ ზედა“ O, **სიბრძ. სოლ. 17,14**.

**მეყსეულად, მეჴსეულად** მაშინვე, უეცრად, საჩქაროდ; «მუნქუესვე», «მუნქუეს», «მყის», «ანაზდა», «მსწრაფლ», «ადრე», «მუნქუეს ოდენ»: „მეყსეულად ეტყოდა მათ“ DE,—„მუნქუესვე სიტყუად იწყო მათდა“ **მრ. 6,50**; „მეყსეულად (მუნქუეს C) ჰპოოთ ვირი დაბმული“ **მთ. 21,2**; „მეყსეულად“ M,—„მყის“ G, **ისუ ნ. 10,9**; „მეყსეულად“ M,—„ანაზდა“ G, **ისუ ნ. 11,7**; „მეყსეულად მოავლინოს აქა“ DE,—„ადრე მომიძღუანოს იგი აქა“ C, **მრ. 11,3**; „მეყსეულად“ M,—„მსწრაფლ“ G, **მსჯ. 9,54**; „მეყსეულად“ DE,—„მუნქუეს ოდენ“ O, **მრ. 1,10**; „მეყსეულად ლალად-ყვის“ **ლ. 9,39**; „მეყსეულად მოიწიოს დღჱ იგი თქუენ ზედა“ **ლ. 21,34**; „ნუ მეყსეულად გრწამნ მისი“ O, **ზირ. 6,7**; „რომელსა მეყსეულად ჰრწამნ, მცირე არნ იგი გულითა“ O, **ზირ. 19,4**; „მაშინ მეჴსეულად“ Sin.—**6,109r**. იხ. მეყი.

**მეყურჭუმე:** „ზღუასა შინა შთაჴდიან მეყურჭუმენი, რაჲთა აღმოიღონ მიერ ძოწი იგი მრავალსასყიდლისაჲ“ **მ.სწ. 191,6**. იხ. ყურჭუმი.

**მეშალილება** ლეშის, მძორის ჭამა: „განძჳნებულ იყვნეს კლვად მისა მეშალილებისა მისგან ბუნებისა“ **მრთ. S. ოქრ.-მარხ. და იონ. 108, 17**. იხ. შალილი.

**მეშეშე** «მრეშუველი»: „იყვნენ იგინი მეშეშედ და მეწყლედ“ pb.,—„იყვნენ იგინი მრეშუველ და მერწყულე“ M, **ისუ ნ. 9,21**. იხ. შეშა.

**მეშუელ-ი** დამხმარე: „შემწენი და მეშუელნი ვართ ურთიერთისანი მე და შენ“ **მ. სწ. 162,6**; „უკუეთუ ვინმე იპოვის ასაბიაჲ და ერთიმეორისა მეშუელი.. ჵოუგინდის“ **ი.-ე. 36,18**. იხ. შუელა.

**მეშურდულე** «შურდლოსანი»: „ყოველნივე ესე მეშურდულენი, რომელნი ესროდეს ქვითა თმასა და არა შესცოდებდეს“ M,—„ესე კაცნი შურდლოსანნი ქვებითა თმისა მიმართ და არა დამცილებელნი“ G, **მსჯ. 20,16**; „ყოველმან კაცმან მეშურდულემან დაიპყრეს ალსავალი მათი და ესროდეს ქვითა მათ ზედა“ O, **ივდ. 6,8**. იხ. შურდული.

**მეშჳდე** მე-7: „მიმეშჳდემდე“ C,—„ვიდრე შჳდადმდე“ DE, **მთ. 22,26**; „შაბათობდა ერი იგი დღესა მას მეშჳდესა“ O, **გამოსლ. 16,30**. იხ. შჳდი.

**მეშფოთე** ამრევი: „მეშფოთეთა თანა შფოთებდი და მოცინართა თანა იცინოდე“ **მ. ცხ. 292r**. იხ. შფოთი.

**მეჩანგე** ჩანგის დამკვრელი: „ჰყვა... სხუანიცა ქალნი, მემგოსნენი და მეჩანგენი“ **ბალ. 124,4**. იხ. ჩანგი.

**მეცერცუე**: „შევიდა მეცერცჳსა მის ქულბაგსა“ x **355r**. იხ. ცერცუ.

**მეცნავ-ი** «მეცნიერი»: „მეცნავთა სჯულისა ჩემისათა არა მიცნეს მე“ pb.,—„მეცნიერთა მათ შჯულისათა არა მიცოდეს მე“ I, **იერემ. 2,8**. იხ. ცნობა.

**მეცნება**: „მან თჳთ შემუსრნეს მეცნებითა თჳსითა“ Sin.—**11,129v**. იხ. ცნება; შდრ. გამომეცნება

**მეცნიერ-ი** «გულისჴმიერი», «მიწ(უ)დომილი», «მიწთომილი», «ბრძენი», «მცნობელი», «მეცნავი», მცოდნე, ნაცნობი: „მომეცნით... მეცნიერნი ნათესავთაგან თქუენთა“ pb.,—„მომცენით... გულის-ჴმიერნი ტომთა შორის თქუენთა“ G, **II შჯ. 1,13**; „მეცნიერ იყო მეცნიერობასა მაღლისასა“ Fr.,—„მიწდომილი მიწდომასა მაღლისასა“ G, **რიცხ. 24,16**; „დგეს ყოველნი მეცნიერნი მისნი შორსგან-რე (შორით DE)“ **ლ. 23,49**; „იყო ნოომინის კაცი მეცნიერი ქმრისა მისისაჲ“ G, **რუთ 2,1**; „განმაშორენ ჩემგან მეცნიერნი ჩემნი“ **ფს. 87,9**; „მეცნიერთა დედათა მიავლინეთ“ I, **იერემ. 9,17**; „ვინ არს ბრძენ და მეცნიერ თქუენ შორის?“ **იაკ. 3,13**; „არა მეცნიერ არიან ყოფად კეთილისა“ O, **ეკლ. 4,18**; „იყვენით თქუენ მეცნიერ ვითარცა გუელნი“ **ი. მოც. 55,17**; „იყო ესავ კაცი მეცნიერ ნადირობად“ O, **დაბ. 25,27**; „მეცნიერთა მათ შჯულისათა არა მიცოდეს მე“ I,—„მეცნავთა სჯულისა ჩემისათა არა მიცნეს მე“ pb., **იერემ. 2,8**; „ვითარცა იტყჳან მეცნიერნი მკურნალნი“ **მ. სწ. 171,17**; „უწყისო ყოველთა მეცნიერმან“ **ფს. 214,15**; „რაჲთა მეცნიერ იქმნენ და ისწაონ მისგან“ O, **ნეემ. 8,13**; „რაჲთა მეცნიერ იქმნენ წიგნითა“ O, **II ეზრა 5,6**; „მეცნიერ იყო შჯულსა ღმრთისასა“ **ფლკტ. 133,13**; „რამეთუ იყვნეს მეცნიერ ურთიერთას“ O, **ნეემ. 6,18**; „არავინ არს თქუენებრ მეცნიერ (ბრძენ A)“ B, **სბსტ. 127,11-14**; „გული კაცისა მეცნიერისა მოწყენილ არს სული მისი“ pb.,—„გულისა მცნობელისაჲ მწუხარე არნ სული“ O, **იგ. სოლ. 14,10**. იხ. მეცნება; შდრ. არ-მეცნიერი, გულთ(ა)-მეცნიერი, მრავალ-მეცნიერი, სიტყუა-მეცნიერი, სიტყჳთ-მეცნიერი, სიტყჳს-მეცნიერი, უმეცარი, ღრმიად-მეცნიერი, შჯულის-მეცნიერი, წიგნის-მეცნიერი.

**მეცნიერება, მეცნიერობა** ცოდნა: «გულისჴმის-ყოფა», გულისხმიერება, გონიერება, «მიწ(უ)დომა»: „მეცნიერებითა მიუშუებდა“ **იპ. რომ.-კურთხ. ისაკ და იაკ. 22,5**; „იკითხვიდე მეცნიერებით და დაიწერდე გონებასა“ **მ. სწ. 20,11**; „ღმერთი არს მეცნიერებათაჲ უფალი“ O, **I მფ. 2,3**; „გულმან ჩემმან იხილა მრავალი სიბრძნჱ და მეცნიერებაჲ“ O, **ეკლ. 1,16**; „სიმრავლესა შინა სიბრძნისასა სიმრავლჱ მეცნიერებისაჲ არს“ O, **ეკლ. 1,18**; „კაცი გულისხმის-მყოფელი საყდარი არს მეცნიერებისაჲ“ O, **იგ. სოლ. 12,23**; „ბრძენთა დაიფარიან მეცნიერებაჲ“ O, **იგ. სოლ. 10,14**; „ესე არს სიბრძნე და მეცნიერება თქუენდა“ M,—„ესე არს სიბრძნე თქუენი და გულისჴმის-ყოფაჲ“ G, **II შჯ. 4,6**; „მეცნიერ იყო მეცნიერობასა მაღლისასა“ Fr.,—„მიწდომილ მიწდომასა მაღლისასა“ G, **რიცხ. 24,16**. იხ. ცნება; ღმრთის-მეცნიერება, შემეცნიერება, წინაჲთ-მეცნიერება.

**მეცხრე** მე-9: „იხილა მან ჩუენებით... მეცხრესა ოდენ ჟამსა მის დღისასა“ **საქ. მოც. 10,3**. იხ. ცხრა.

**მეძავ-ი** (მეძვისა) «როსპიკი», კახპა, «მომრუშე»: „არა იყოს მეძავი ასულთაგან ისრაჱლისათა“ G,—„ასულთაგანი ისრაჱლისანი ნუ იქმნებინ როსპიკ“ M, **II შჯ. 23,17**; „შეჭამა საცოხრებელი შენი მეძავთა თანა“ **ლ. 15,30**; „ნუ განიცდი პირსა დედაკაცისა მეძვისასა“ O, **ზირ. 9,3**; „იყოს... ვითარცა სახიობაჲ მეძვისაჲ“ I, **ეს. 23,15**; „რომელმან დაიპყრას მეძავი, უგუნურ... არს“ pb.,—„რომელმან დაიყენოს მომრუშჱ, უგუნურად ულმრთო არს“ O, **იგ. სოლ 18,23**; „ვითარცა მეძავი, იჴმიონა დაჲ ჩუენი“ O, **დაბ. 34,31**; „რომელი ჰმწყსიდეს მეძავთა, წარწყმიდის სიმდიდრჱ“ O, **იგ. სოლ. 29,3**; „მსგავს არს იგი (საფასე) მეძავსა, რომელი სხუასა ზრახავნ და სხუასა უწამწამებნ“ **მ. სწ. 90,22**; „შობილ იყო დედაკაცისა ვისგანმე მეძვისა ნასიძვებად“ Ath.—**11,193r**.

**მეძავ-ი მამაკაც-ი** «მსიძავი»: „ნუცა იპოებინ მამაკაცი მეძავი ძეთაგან ისრაჱლისათა“ M,—„არა იყოს მსიძავი ძეთაგან ისრაჱლისათა“ G, **II შჯ. 23,17**. იხ. სამეძვო, სიძვა.

**მეძვისაგან-ი** უკანონო, ბუში: „არა შევიდეს მეძვისაგანი ეკკლესიად უფლისა“ G, **II შჯ. 23,2**. იხ. მეძავი.

**მეძვობა**, «სიძვა», გარყვნილება, «დგომა»: „მეძვობაჲ ჩემი გამომაცხადებს მე“ **მრთ. C, ოქრ.-უძღ. შვ. 515**; „უკუეთუ შეიგინოს მეძვობად“ G,—„თუ... შეიგინოს სიძვითა“ pb., **ლევიტ. 21,9**; „დასაბამი მეძვობისა—განზრახვა კერპთა“ pb.,—„დასაბამითგან დგომისაჲ მოგებაჲ კერპთაჲ (არს)“ O, **სიბრძ. სოლ. 14,12**. იხ. მეძავი.

**მეძიებელ-ი** მძებნელი, მაძებარი; «მახლობელი»: „მეძიებელთა მისთა სასყიდლის-მიმცემელ ეყვის“ **ჰებრ. 11,6**; „არა დასთხიენ მეძიებელნი შენნი“ **ფს. 9,11**; „მიგცე შენ ჴელთა მეძიებელთა სულისა შენისათა“ I, **იერემ. 22,25**; „არს იგი მშჳდობისა მეძიებელ“ **მ. სწ. 238,34**; „პოვოს გონებაჲ კეთილისა მეძიებელი“ A—**484,311v**; „რამეთუ სდევს მეძიებელი სისხლისა მისისაჲ“ G,—„თუ სდევდეს მას მახლობელი სისხლისაჲ მის“ M, **ისუ ნ. 20,5**. იხ. ძიება, გამომეძიებელი, ლონის-მეძიებელი, შურის-მეძიებელი

**მეწამლე** «მისანი»; კუდიანი: „მეწამლეთა ნუ ეზურგებით“ O,—„მისანთა ცოცხალთა ყოფად ნუ დაუტევებთ“ pb., **გამოსლ. 22,18**; „ნუ ისმენთ... მეწამლეთა თქუენთასა“ I, **იერემ. 27,9**; „მისცეს ქრთამი დიდძალი გრძნეულსა მეწამლესა, რაჲთა შეასუას მას წამალი საკუდინებელი“ **ლიმ. 45,19**. იხ. წამალი.

**მეწამულ-ი** წითელი ფერი ან საღებავი, «ერჳთრა»: „განძარცუეს იგი და ქლამინდი მეწამული შეჰმოსეს“ **მთ. 27,28**; „იაკინთჱ და ძოწეული და მეწამული მრჩობლი

და ბისონი ძახილი“ O, **გამოსლ. 25,4**; „განგარისხეს შენ წიაღ-სლვასა ზღჳსა მის მეწამულისასა“ **ფს. 105,7**; „ზღუასა შინა ერჳთრასა განისმა“ O,—„ზღჳსა შორის მეწამულისა ისმა“ pb., **იერემ. 49,21**. იხ. სიმეწამულე.

**მეწამულის-ფერ-ი** წითელი: „რაჲთა მეწამულის-ფერი იგი ნიში... გამოჩნდეს“ **იპ. რომ.- კურთხ. 190,17**. იხ. ფერი.

**მეწამწამე** თვალის ჩამკვრელი: „თუალნი იგი მეწამწამეთანი აღმოიწყვებოდიან და არავინ იყოს მწყალობელ მათდა“ **მ. სწ. 93,29**. იხ. წამწამი.

**მეწესე** «დაწესებული»: „მეწესენი და სატრაპესნი ეძიებდეს პოვნად მიზეზსა“ pb.,—„დაწესებულნი იგი და მთავარნი ეძიებდეს მიზეზსა“ O, **დან. 6,4**. იხ. წესი.

**მეწიხარ-ი** წიხლის მცემელი: „ვიხილე... მახლობელად მისა მდგომარეები ჯორები გარემოჲს ყოვლად მეწიხარნი შემართ“ **მრთ. A, ანტ. დ. 32v**. იხ. წიხნა.

**მეწყლე** მომრწყველი: „რაჟამს გამოვლენედ მეწყლენი“ O, **დაბ. 24,11**. იხ. წყალი.

**მეჭიქე**: „ჯდა... მახლობელად საგზებელსა მეჭიქისასა და ტფებოდეს“ x **360v**. იხ. ჭიქა.

**მეჭურჭლე** განძეულობის მცველი: „უბრძანა მეჭურჭლესა, რაჲთა მოიხუნენ კიდობანნი იგი“ **ბალ. 38,21**. იხ. ჭურჭელი.

**მეხარბე** «მეჴრმლე»: „მიავლინა მეფემან მეხარბჱ და უბრძანა მოკუეთაჲ თავისა მისისაჲ“ C,—„წარავლინა მეჴრმლჱ თჳსი და უბრძანა მოღებად თავი მისი“ DE, **მრ. 6,27**. იხ. [ხარბი].

**მეხის-ტეხა** გახურებული რკინა, მეხი: „წარავლინე თუ მეხის-ტეხანი (მეხნი pb.)“ O, **იობ 38,35**; „ჩუენებად (ყოს) გულის-წყრომაჲ რისხვისაჲ... მეხის-ტეხითა სასტიკითა“ I, **ეს. 30,30**; „მოავლინე მეხის-ტეხაჲ, ანუ სხუაჲ რაჲ ჭირი“ **მ. ცხ. 102r**; „ნუუკუე... მეხის-ტეხისა ცეცხლი გარდამოჴდეს ზეცით და დამწუას მე“ **მ. სწ. 260,26**. იხ. ტეხა.

**მეხუეშნე** მესაიდუმლოე: „არცა ვედრებაჲ მიითუალვის და არცა მეხუეშნე შეიწყნარების“ **მ. სწ. 281,13**. იხ. ხუეშანი.

**მეხუთე** «ნახუთალი», «ხუთეული»; $^1/_5$: „მეხუთჱ შესძინოს მას ზედა“ O,—„ნახუთალი შესძინოს მას ზედა“ G, **ლევიტ. 4,16**; „მეხუთჱ იგი (ხუთეული მისი G) შესძინოს მას ზედა“ M, **ლევიტ. 6,5**.

**მეხუთედ-ი** «ნახუთალი»; $^1/_5$: „ნახუთალი მისი შესძინოს მას ზედა“ G,—„მეხუთედი იგი შესძინოს მას ზედა“ pb., **ლევიტ. 77,31**. იხ. ხუთი.

**მეჴ-ი** იხ. მეყი.

**მეჴამლე** მეწაღე: „რომელმან მეჴამლემან... ეტყოდამცა იგი თავსა თჳსსა“ **ბ. კეს.-ექუს.დღ. 134,15**. იხ. ჴამლი.

**მეჴელე** მოხელე, ხელისუფალი: „ბრძანებაჲ დაუდვა მთავართა და ერისთავთა და მეჴელეთა“ **ბალ. 137,32**. იხ. ჴელი.

**მეჴრმლე** «მეხარბე»: „წარავლინა მეჴრმლჱ თჳსი და უბრძანა მოღებად თავი მისი“ DE,—„მიავლინა მეფემან მეხარბჱ და უბრძანა მოკუეთაჲ თავისა მისისაჲ“ C, **მრ. 6,27**; „ვითარცა მოჰკუეთა თავი მეჴრმლემან მან“ **პავლე მოც. 53,10**. იხ. ჴრმალი.

**მეჴსეულად** იხ. მეყსეულად.

**მეჯორე** ჯორის მძოებელი, მომვლელი: „მეჯორჱ საულისი“ O, **I მფ. 21,7**; „საჯორეს ყოველნი ძმანი იყვნიან მეჯორედ“ **ი.-ე. 42,24**. იხ. ჯორი.

**მეჯურღმულე** წყლის ამომღები: „ჭმისაგან დოლაბისა მეჯურღმულესა არა ესმა რეკაჲ“ **ლიმ. 91,22**. იხ. ჯურღმული.

**მეჰეკან-ი** იხ. მიჰრაკანი.

**მეჰომე** «მბრძოლი», მებრძოლი, აღმძვრელი, მოჩხუბარი, შოდავე: „მამაკაცი მეჰომე იყო“ G,—„კაცი მბრძოლი იყო“ M, **ისუ ნ. 17,1**; „მეჰომეთა თანა კრული“ **მრ. 15,7**; „კაცი მეჰომე ვარ მე“ G, **მსჯ. 12,2**. იხ. ჰომი.

**მეჰრაკან-ი** იხ. მიჰრაკანი.

**მვასხებელ-ი** მსესხებელი, «მოვასხე», მოვალე: „იყოს მვასხებელი იგი ვითარცა მავასხებელი“ O,—„იყოს... მოვასხე, ვითარცა მავასხებელი“ pb., **ეს. 24,2**. იხ. ვასხი.

**მვედრებელ-ი** მახვეწარი: „ღმერთსა არა ხოლო თუ სიტყუანი ჰნებვენ, არამედ საქმენი მვედრებელთა მისთანი“ **მ. სწ. 5,11**; „არავინ არნ (საპყრობილესა შინა მყოფთა) მოურნე და მვედრებელი, რაჲთამცა გამოიყვანნა“ H—**622, 36r**; „მვედრებელთა იგი ჭნებაჲ არა ისმინიან“ H—**341, 637**. იხ. ვედრება.

**მზა** «განმზადებული», მომზადებული: „მზა იყვენით“ C,—„იყვენით განმზადებულ“ DE, **მთ. 24,44**; „შენ თანა მზა ვარ საპყრობილედ და სიკუდილად მისლვად“ **ლ. 22,33**; „მზაჲ პური ზეცით მოეც მათ უშრომელად“ O, **სიბრძ. სოლ. 16,20**; „ცისკარი მზაჲ ვპოვოთ იგი“ O, **ოვსე 6,3**.

**მზა-ყოფა** «დამზადება», მომზადება: „მზა-ყო საგზალი გზისა მისთჳს საუკუნოჲსა“ **მ. სწ. 249,5**; „პური ჩემი მზა-მიყოფიეს (დამიმზადებიეს C)“ **მთ. 22,4**; „მზა-მიყავ მე, რაჲთა ვისერო“ **ლ. 17,8**; „შჳდნი ბომონნი მზა-მიყოფიან“ G, **რიცხ. 23,4**. იხ. აღმზადება, განმზადება(-ული), განმზადებულება, განუმზადებელი, განუმზადებლობა, დამზადება, მზადება, მომზადება, უმზო.

**მზადება** მომზადება: „ვიდრე-იგი უმზადებდეს-ღა“ **საქ. მოც. 10,10**; „ყანათა დასწინდავნ, ერქუანთა ჰმზადებნ, ურნატთა განაპებნ“ **მ. ცხ. 79v**. იხ. მზა, შემზადება.

**[მზადება]** შფოთება. იხ. აღმზადება.

**[მზადება]** ამოწვდა. იხ. აღმომზადება.

**მზაკუ(ვ)არ-ი** «ჩაკული», ცბიერი, მატყუარი: „მოქმედნი მზაკუვარნი გარდაიცვალნიან“ (var. „მუშაკნი ზაკულნი გარდაიცვალნიან“) **II კორ. 11,13**; „უტყუ იქმნენ ბაგენი მზაკუვარნი“ **ფს. 30,19**; „მოსისხლე და მზაკუვარი სძაგს უფალსა“ **ფს. 5,7**; „განსდევნო მჴეცი იგი მზაკუარი, მელი მცბიერი“ **მ. სწ. 13,11**. იხ. ზაკუვა.

**მზაკუვარება** ცბიერება, მატყუარობა: „აუწყა მეფესა მზაკუვარებაჲ იგი“ **არსტ. 68,2**; „უკუეთუ კულა აგრ-

მეჯაჯაგე — ტყავის დამმუშავებელი

ძნა მზაკუვარებაჲ სატანაჲსი“ მ. ცხ. 105v. იხ. მზაკუვარი.

**მზარაულ-ი, მზარეულ-ი** საჭმლის მომმზადებელი; მნე: „მოკუფხლვა-ყო მზარაულმან“ G, გოდ. იერემ. 2,20; „მეპურე ანუ მზარეულ არს, სადა არს პური ანუ პირად-პირადი სანოვაგჱ, რომელი მაგას დაუმზადებიეს“ ფლკტ. 134, 25; „არა პატივ-ვსცემდეთ... სიჭელოვნესა მზარაულთასა“ გრ. ანძ.-შობ. 295,1; „მზარეულმან მიიღო იგი და შეწუა ტაფითა“ მ. ცხ. 424r. იხ. მზარეულობა, სამზარაულო.

**მზარაულ-ი, მზარეულ-ი**

**მზარაულთ-მთავარ-ი** მტარვალთა უფროსი: „მიიყიდა იგი პეტეფრე... მზარაულთ-მთავარმან“ O, დაბ. 39,1. იხ. მთავარი.

**მზარაულთ-მოძღუარ-ი** მტარვალთა უფროსი: „მისცნა იგინი საპყრობილესა მზარაულთ-მოძღურისა მის“ O, დაბ. 40,3. იხ. მოძღუარი.

**მზარდელ-ი** გამომკვებავი: „ჵ მორჩილებაო, მზარდელო ყოველთა წმიდათაო“ მ. ცხ. 328r. იხ. ზრდა.

**მზარდულ-ი** აღმზრდელი, ძიძა: „მოკუდა დებორა, მზარდული რებეკაჲსი“ O, დაბ. 35,8; „მისცა იგი და მზარდული მისი, მაწოვნებელი საუნჯესა მას ცხედართასა და დამალა“ M, II ნშტ. 22,11; „მისცა ზანდან მზარდულად“ ბალ. 10,23; „მისცეს მშობელთა მისთა მზარდულსა“ Sin.—11,77v; „ფუფუნებაჲ აქუნდა მზარდულისა მისისაგან“ Sin.—11,77v. იხ. ზრდა.

**მზარეულ-ი** იხ. მზარაული.

**მზარეულობა** საჭმლის მზადება: „დაყო მზარეულობასა შინა ორი წელი, გინა უმეტეს“ ი.-ე. 17,7. იხ. მზარეული.

**[მზახალ-ი]** იხ. დამზახება, მზახება/მზახობა.

**მზახება, მზახობა** დამზახლება: „გუემზახენით ჩუენ“ O, დაბ. 34,9; „ემზახა სახლსა აქაბისსა“ M, II ნშტ. 18,1. „მზახობანი ჰქმნნეთ მათდამი“ G, ისუ ნ. 23,12; „მზახობაჲ ყო სოლომონ ფარაოჲსა მიმართ“ O, III მფ. 3,1. იხ. [მზახალი].

**მზე**: „რაჟამს დაჰჴდა მზე“ მრ. 1,32; „შენ დაამტკიცე ნათელი და მზჱ“ ფს. 73,16; „მზესა მას სიმართლისასა გჳთხრობს“ მრთ. D, ს. გაბ. 329; „ზრდინ დათესულსა წჳმითა და მზითა“ მ. სწ. 145,11. იხ. მზევნება მზუარე.

**მზევნება** გამზევება, მზეზე გაშლა: „კიდობანი, აღსავსე სამოსლებითა... უკუეთუ უტევნე იგინი და არა ამზევნებდე, თჳთ დალპენ იგინი“ მ. ცხ. 251r. იხ. მზე.

**მზერა** «ლოდნა», «დადარნება», «დამზერა», თვალთვალი, «მზირ-ყოფა»: „მიმზირდეს (მელოდეს Ꮯ) მე ცოდვილნი წარწყმედად“ ფს. 118,95; „უმზირდით უკუანა ქალაქსა“ M,—„დაიდარნეთ უკუანა კერძო ქალაქისა“ G, ისუ ნ. 8,4; „უმზირდეს სიკიმასა“ M,—„მზირი ყვეს სჳქემსა ზედა“ G, მსჯ. 9,34; „უმზიროს მას“ M,—„დაუმზიროს მას“ pb., II შჯ. 19, 11; „უმზირდეს მას პოვნად რასმე სიტყუასა პირისაგან მისისა“ ლ. 11,54; „უმზირინ ცოდვილი მართალსა“ ფს. 36,12; „ყოველსა ყორესა უმზირის“ O, იგ. სოლ. 7,12; „ლომი ნადირსა უმზირონ“ O, ზირ. 27,11; „უმზირდეს გზასა ზედა მოკლვად მას“ საქ. მოც. 25,3; „მზირინ ფარულად, ვითარცა ლომი საყოფელსა თჳსსა“ ფს. 9, 30; „დაარწმუნა ძმათა მათ მონასტრისათა **მზერად** საქმისა მის“ მ. ცხ. 180r. იხ. დამზერა, სამზერელი, სამზირი.

**მზჱ-აღმოსავალი, მზის-აღმოსავალ-ი** აღმოსავლეთი: „რომელსა ეწოდების მზჱ-აღმოსავალი წინაწარმეტყუელისაგან“ ფიზ. I, 26; „ელვაჲ რაჲ გამობრწყინდის მზის-აღმოსავალით“ მთ. 24,27; „მზის-აღმოსავალითგან ვიდრე მზისა დასავალადმდე“ M, I ნშტ. 22,15. იხ. აღმოსავალი.

**მზიდველ-ყოფნა** «მიწევნა», განზიდვა: „რაოდენნი მზიდველ იყვნეს ჟამისა იესუჲს თანა“ G,—„რომელთა ჟამნი მიაწინეს ისოს თანა“ M, ისუ ნ. 24,29. იხ. ყოფნა.

**მზირ-ი** «დადარანებული», მზვერავი, ჩასაფრებული: „ყვეს ძეთა ისრაელისათა მზირი გარემოჲს გაბაასა“ M, მსჯ. 20,29; „მზირნი აღდგედ მწრაფლ ადგილით მათით“ G,—„დადარანებულნი იგი აღდგენ ადრე ადგილით მათით“ M, ისუ ნ. 8,18; „დათუ მზირ მექმნა მე იგი, ვითარცა ლომი, სამალველით“ O, გოდ. იერემ. 3,10; „მზირი მისი ჯდა საუნჯესა შინა“ G, მსჯ. 16,9; „მზირ-უყვეს მას და მიავლინნეს მზირნი ორგულნი“ ლ. 20,20. „დაჯდის იგი მზირად მდიდართა თანა ფარულად, მოკლვად უბიწოჲსა“ ფს. 9,29.

**მზირ-ყოფა** მოლოდება, თვალთვალი, დასაფრება, «მზერა»: „მზირ-უყვეს მას და მიავლინნეს მზირნი ორგულნი“ ლ. 20,20; „მზირ-უყავთ ვენაჴოვანსა შინა“ O, მსჯ. 21,20; „მზირი ყვეს სჳქემსა ზედა“ G,—„უმზირდეს სიკიმასა“ M, მსჯ. 9,34.

**მზირა**: „ლომი იგი მზირის შთანთქმად“ მ. სწ. 128,15; „გზასა ზედა ლომი არს და ავაზაკნი მზირიან“ მ. სწ. 243,2. შდრ. მზერა.

**მზის(ა) დასავალ-ი** დასავლეთი: „მზის-აღმოსავალითგან ვიდრე მზისა-დასავალადმდე“ M, I ნშტ. 12,15; „ყოველნი ნავნი ზღჳსანი და საჭის-მხერველნი მათნი გეყვნეს შენ მზის-აღმოსავალით და მზის-დასავალთაჲთ“ O, ეზეკ. 27,9; „მზის-აღმოსავალითგან მზის-დასავალამდე“ ფს. 49,1. იხ. დასავალი.

**მზის-თუალ-ი** მზე: „ვერ იხილოს ნათელი მზის-თუალისაჲ“ ფიზ. 1,6; „განანათლოს ყოველი ქუეყანაჲ უფროჲს მზის-თუალისა“ მ. სწ. 212,13. იხ. თუალი.

**მზის-ქალაქ-ი**: „რომელნი უშვნა მას ასენეჵ, ასულმან პეტეფრესმან, მღდელისა მზის-ქალაქისამან“ O, დაბ. 46,20. იხ. ქალაქი.

**მზმნელ-ი** მისნობის მოქმედი, წინასწარმცნობელი; კუდიანი: „ნუ ისმენთ... მზმნელთა თქუენთასა და მეწამლეთა თქუენთასა“ I, იერემ. 27,9; „ვაჲ არს მზმნელთა, რამეთუ... დასცის მას თუალი... და მოკუდის“ მ. სწ. 46,13. იხ. ზმნა; შდრ. ნიშთ-მზმნელი.

**მზრახ-ი** მოლაპარაკე: „ფრიად მზრახი ენისაგან მოინადიროს“ მ. სწ. 274,16. იხ. ზრახვა.

**მზრახვალ-ი** «მთავარ-მზრახვალთაგანი», «თანამზრახველი», «რომელი ეტყჳს», მრჩეველი, მოლაპარაკე: „მზრახვალი“ DE,—„რომელი-იგი იყო მთავარმზრახვალთაგანი“ C, ლ. 23,50; „მზრახვალი“

O,—„თანამზრახველი" M, ესთ. 13,3; „კაცი მზრახვალი დედაკაცისა მიმართ" G,—„კაცი იგი, რომელი ეტყოდე ცოლსა ჩემსა" M, მსჯ. 13,11. იხ. ზრახვა; შდრ. თანა-მზრახვალი, სიტყჳს-მზრახვალი, ძჳრის-მზრახვალი.

**მზრახვალობა** რჩევა, დამრიგებლობა: „არა დასცხრებოდა ღმრთისა თანა მზრახვალობისაგან" H—**622,21**v. იხ. მზრახვალი.

**მზრდელ-ი** «გამომზრდელი», ძიძა, აღმზრდელი: „ვიქმნენით... ვითარცა-იგი მზრდელი რაჲ ზრდინ თჳსთა შვილთა" **I თეს. 2,7**; „დაივიწყე ღმრთისა, მზრდელისა შენისაჲ" G,—„დაივიწყე ღმერთი, გამომზრდელი შენი" M, **II შჯ. 32,18**; „თეოტიმოს იყო მზრდელი... და მისცემდა სარკუმლით პურსა" Sin.—**11,33**v. იხ. ზრდა; შდრ. გამომზრდელი, საცხოვრის-მზრდელი, ცხოვართ-მზრდელი.

**მზრუნველ-ი** მომვლელი: „მკუდარნი, რომელთა არა ესხნენ მოურავნი და მზრუნველნი" H—**622,36**r. იხ. ზრუნვა; შდრ. თანამზრუნველი, მრავალმზრუნველი.

**მზუაობარ-ი** ამაყი, გოროზი, ამპარტავანი: „ნუმცა ვართ მზუაობარ" **გალ. 5,26**; „გლეხი მზუაობარი" O, **ზირ. 25,4**; „მზუაობართა ამათ მოგუეცეს სატანა დამთრგუნველად" **მ. ცხ. 366**r. იხ. ზუაობა.

**მზუაობრობა** ამპარტავნობა: „უკუეთუ არა გაქუს ღმობიერებაჲ, უწყოდე, რამეთუ მზუაობრობაჲ გაქუს" **მ. ცხ. 105**v. იხ. მზუაობარი; ცუდად-მზუაობრობა.

**მზუარე, მზუარეს(ა)** აღმოსავლეთით: „წარვიდა... ადგილსა მზუარესა" **რიფს. 174,4**. იხ მზე.

**მზუელ-ი** «ნეზჳ», დედალი: „მზუელი უბიწოჲ მოიბას მან (ცხოვარი)" G,—„ნეზჳ უბიწოჲ შეწირენ იგი" O, **ლევიტ. 4,32**. იხ. ზუება.

**მზღველ-ი** «თანამდები», მოვალე, გადამხდელი: „მზღველ თავისა თჳსისა იყოს" G,—„თანამდებ იყოს თავისა თჳსისაჲ" M, **ისუ ნ. 2,19**; „მზღველიმცა არს ჩუენთა ცოდვათაჲ" A—**484,316**. იხ. ზღვა.

**მთა** «მთეური», «მთეულეთი», «მთოანი»: „აღიყვანა... მთასა მაღალსა ფრიად" **მთ. 4,8**; „მთათა საფირისათა" M,—„მთეურსა შინა საფირისასა" G, **ისუ ნ. 15,48**; „მთეულეთად მიმართ" G,—„მთად კერძო" M, **ისუ ნ. 18,18**; „ქუეყანაჲ მთაჲ და ბარი" M,—„ქუეყანაჲ მთოანი და ველოანი (არს)" G, **II შჯ. 11,11**; „განიბნინეს მთათა და ველთა" **ვრდ. 88,1**; „მთისა და ველისანი დამკჳდრებულ-ღა იყვნეს" O, **ზაქ. 7,7**.

**მთად-კერძო** «მთით-კერძო», მთისაკენ, მთის მხარეს: „წარვიდა მთად კერძო მწრაფლ" DE, — „წარვიდა მწრაფლ მთით კერძოსა" C, **ლ. 1,39**; „წარვიდა მიერ მთად კერძო" O, **ივდ. 2,22**.

**მთით-კერძო** მთის მხარეს, «მთად-კერძო»; «მთის-პირი»: „წარვიდა მწრაფლ მთით კერძოსა" C,— „წარვიდა მთად კერძო მწრაფლ" DE, **ლ. 1,39**; „ეუფლოს ამას ყოველსა მთით-კერძოსა" O, **ივდ. 10,13**; „მთით-კერძო წარვიდეთ" G, — „მთის პირი წარვლოთ" pb., **რიცხ. 20,19**.

**მთათა მწუერვალ-ი** «კლდე განუკუეთელი»: „გარდააქცინა... მთათა მწუერვალნი წყაროებად წყალთა" C, — „გარდააქცია... კლდე განუკუეთელი წყაროებად წყალთა" Ղ, **ფს. 113,8**. იხ. [მთეული], მთეულეთი, მთეური, მთოანი.

**მთავარ-ი** «სატრაპესი, «ბჭე», «მსაჯული», «წინამძღუარი», «გუნდი», «აზნაური», «თავი», მეთაური, უმთავრესი; «მდიდარი»: „ყურად იღეთ მთავართა (სატრაპესთა G)" O, **მსჯ. 5,3**; „მისცეს იგი პილატეს მთავარსა (ბჭესა C)" **მთ. 27,2**; „წინაშე მთავართა (მსაჯულთა C) წარგადგინნენ" **მთ. 13,9**; „დადვეს ერმან იგი თავად მათ ზედა და მთავრად" G,—„დაადგინეს იგი ერმან მან კრებულთა ზედა მთავრად მათდა და წინამძღურად" pb., **მსჯ. 11,11**; „განყვნა სამასნი მამაკაცნი სამ მთავრებად" G,—„განყო სამასი იგი კაცი სამას გუნდად" M, **მსჯ. 7,16**; „ტაძრობას ჰყოფდა... მთავართა თანა გალილეაჲსათა" C,—„მზა-უყო პური... აზნაურთა გალილეაჲსათა" DE, **მრ. 6,21**; „მზა-უყო პური მთავართა მისთა" DE,—„ტაძრობას ჰყოფდა მდიდართა თანა" C, **მრ. 6, 21**; „არასადა უმრწემეს ხარ მთავართა შორის იუდაჲსთა" **მთ. 2,6**; „მთავრითა ეშმაკთაჲთა განასხამს ეშმაკთა" **მრ. 3,22**; „აღვიდეს მისა მთავარნი იგი უცხოთესლთანი" M, **მსჯ. 16,5**; „ესმა მთავართა ყოველთა მის ძალისათა" O, **იერემ. 40,7**; „განარისხნეს... მთავარნი იგი მის ქალაქისანი" **საქ. მოც. 13,50**; „წარიყვანა... მღდელი იგი მთავარი და სოფონია, მღდელი შემდგომი" I, **იერემ. 52,24**; „ისმინეთ ჩემი მთავართა მაგათ ერისათა" O, **ზირ. 30,19**; „დასუეს ნაბუთჲ მთავრად ერისა" O, **III მფ. 21,12**; „შეკრბა მთავრები იგი და ერის-თავები" O, **დან. 3,94**; „მოუწოდა ყოველთა მთავართა სპარსეთისათა" O, **I ეზრა 3,14**; „უთხრობდეს მთავარსა მას კრებულისასა" **ან. ებრ. 335,34**; „ამცნო მთავართა მათ მეეტლეთა თჳსთა" O, **III მფ. 22,31**; „იყო იგი მთავარი მეზუერეთაჲ" **ლ. 19,2**; „რომელნი იყვნეს მთავარნი მკუმილავთანი" M, **ესთ. 2,21**; „მთავარსა მას ქალაქისა" G, **III მფ. 22,26**; „შესცოდა მთავარმან ღჳნის-მნემან მეფესა ეგჳპტელთასა" O, **დაბ. 40,1**. იხ. თავი; შდრ. ავაზაკთ-მთავარი, ათასის-მთავარი, ანგელოზთ-მთავარი, ანგელოსთ-მთავარი, ასომთავარი, ერის-მთავარი, მამათ-მთავარი/მამად-მთავარი, მეოთხედ-მთავარი, მესაპყრობილეთ-მთავარი, მეფასეთ-მთავარი, მზარაულთ-უმთავრესი, მთავარი, მოგუთ(ა)-მთავარი, მტარვალთ-მთავარი, მღდელთ-მთავარი, მწყემსთ-მთავარი, ნიჭთ-მთავარი, სამთავრო, საპყრობილის-მთავარი, საჭურისთ-მთავარი, სენაკაპანთ-მთავარი, სიმთავრე, სოფლის მთავარი.

**მთავარ ნიჭთა** «ნიჭთ-მთავარი»: „არეა იყო მთავარ ნიჭთა" pb.,—„სარეა იყო ნიჭთ-მთავარ" I, **იერემ. 51,59**.

**მთავარანგელოზ-ი**: „მთავარანგელოზთა თანა იხარებდ" **გრ. ნაზ. 301,6**. იხ. ანგელოზი.

**მთავარდიაკონ-ი**: „მიავლინა მისა მთავარდიაკონი" **საკ. წიგ. II 136,6**. იხ. დიაკონი.

**მთავარეპისკოპოს-ი** მამა(თ)მთავარი: „დადგა მთავარეპისკოპოსად დიდი ნერსჱ" **ნრს. 69,7**; „შეიწყნარა სიხარულით თეოფილე მთავარეპისკოპოსმან" **მ. ცხ. 68**v. იხ. ეპისკოპოსი.

**მთავარმზარეულ-ი** «მთავარსაჭურისი»: „მიუგო.. არიოქს მთავარმზარეულსა მეფისასა“ pb.,—„მიუგო... არიოქს მთავარსაჭურისსა მეფისასა“ O, **დან. 2,14.** იხ. მზარეული.

**მთავარმზრახვალთაგან-ი** «მზრახვალი»: „რომელი-იგი იყო მთავარმზრახვალთაგანი“ (მზრახვალ DE)“ C, **ლ. 23,50.** იხ. მზრახვალი.

**მთავარმოწამე:** „დავასუენე ხატი წმიდისა გიორგი მთავარმოწამისაჲ“ A—**484,315.** იხ. მოწამე.

**მთავარსაჭურის-ი** «მთავარმზარეული»: „მიუგო... არიოქს მთავარსაჭურისსა მეფისასა“ O,—„მიუგო... არიოქს მთავარმზარეულსა მეფისასა“ pb., **დან. 2,14.** იხ. საჭურისი.

**მთავარსპაჲპეტ-ი** «ერის-თავი», მხედართ-მთავარი: „ვარ მთავარსპაჲპეტი ძალისა უფლისაჲ“ G,—„ვარ ერის-თავი ძალისა უფლისაჲ“ M, **ისუ ნ. 5,14.** იხ. სპაჲპეტი.

**მთავრობა** დაუფლება, გამთავრება: „ჰმსთავრობდე შენ ნათესავთა მრავალთა“ GM, **II შჯ. 15,6;** „მთავარნი სიმართლით მთავრობდენ“ I, **ეს. 32,1;** „დაჯდეს და მთავრობდეს საყდარსა თჳსსა“ O, **ზაქ. 6,13;** „შენ ყოველთა ჰმთავრობ“ M, **I ნშტ. 29,12;** „რომელი-იგი მის ზედა მთავრობნ“ **მ. სწ. 111,32.**

**მთავრობა** «მსაჯულება»; «თავი»: „მისცენ იგი მთავრობასა და ჴელმწიფებასა მთავრისასა“ **ლ. 20,20;** „სულითა მთავრობისაჲთა დამამტკიცე მე“ **ფს. 50,14;** „მთავარო ყოვლისა მთავრობისაო“ M, **I ნშტ. 29,12;** „მთავრობასა უღმრთოთასა კუნესიედ კაცნი“ O, **იგ. სოლ. 29,2;** „მთავრობასა ასურეთს კჳრინჱსსა“ DE,—„მსაჯულებასა მას ასურთა ზედა კჳრინჱსსა“ C, **ლ. 2,2;** „იგი მოსცა მთავრობად უფროჲს ყოველთა ეკლესიასა“ Q,—„იგი მოსცა თავად ზესთა ყოველთა ეკლესიასა“ **ეფს. 1,22.** იხ. მთავარი; შდრ. ერის-მთავრობა, მეოთხედ-მთავრობა.

**მთავრობის-მოყუარება** ხელისუფლების მოყვარეობა: „რაჲთა უცხო იყოს მთავრობის-მოყუარებისაგან“ **მ. ცხ. 23v.** იხ. მოყუარება.

**მთარგმნელ-ი** ვინც თარგმნის: „ლოცვა ყავთ ეფთიმესთჳს მთარგმნელისა“ H—**2251, 104r.** იხ. თარგმნა.

**მთერძველ-ი** «მთესველი»: „ვითარცა... მჯნველი და მთერძველი, ეგრჱთ მოუჴედ მას“ O,—„ვითარცა მჯნველი და მთესველი მიეახლე მისა მიმართ“ pb., **ზირ. 6,19.** იხ. თერძვა.

**მთესვარ-ი** მთესველი: „გამოვიდა მთესვარი თესვად“ **მთ. 13,3;** „მუშაკნი და მთესვარნი, რომელნი გულითა მწუხარე იყვნეს თესულთა მათთათჳს“ **მ. სწ. 65,17.** იხ. თესვა.

**მთესველ-ი** ვინც სთესავს; «მთერძველი»: „მთესველი იგი და მომკალი“ **ი. 4,36;** „ვითარცა... მთესველი, მიეახლე მისა მიმართ“ pb.,—„ვითარცა... მთერძველი, ეგრჱთ მიუჴედ მას“ O, **ზირ. 6,19.** იხ. თესვა.

**[მთეულ-ი]** იხ. მთა.

**მთეულეთ-ი** «მთა»: „შთააწევს საზღვარი ატაროთით კორეკისაჲთ მთეულეთად მიმართ“ G,—„შთავიდეს საზღვარნი ატაროთით აღარდ მთად კერძო“ M, **ისუ ნ. 18,13.** იხ. მთა.

**მთეურ-ი** «მთა»: „მთეურსა შინა სიფირისასა“ G,—„მთათა საფარისათა“ M, **ისუ ნ. 15,48.** იხ. მთა.

**მთიბელ-ი** მომკალი: „იყუნენ... ვითარცა თივაჲ უკუანა მთიბელისა“ I, **იერემ. 9,22.** იხ. თიბვა.

**მთიებ-ი** მნათობი, lucifer, ferens auroram; «ნათელი»: „მთიები გამობრწყინდეს გულთა თქუენთა“ **II პეტრე 1,19;** „მთიებმან იცნა თჳსი იგი წესი“ M, **იობ 38,12;** „მთიებისა წინა გჳშევ შენ“ C, **ფს. 109,3;** „ვითარ გარდამოვარდა ზეცით მთიები იგი“ I, **ეს. 14,12;** „შენ აღმოაბრწყინეა მთიები ჟამსა მისსა?“ M, **იობ 38,32;** „შჩნდეთ, ვითარცა მთიებნი სოფელსა შინა“ **ფლპ. 2,15;** „ბრწყინვენ სოფელსა შინა, ვითარცა მთიებნი“ A,—„ბრწყინვალე არიან, ვითარცა ნათელნი სოფლისანი“ B, **სბსტ. 142,20;** „რაჲთა ჲჩნდეთ, ვითარცა მთიებნი სოფელსა შინა“ **საკ. წიგნ. II, 49,7.** იხ. თევა.

**მთის-მყოფ-ი** მთის მცხოვრები: „მზაკუვართა მთის-მყოფთა... ინებეს“ **არსტ. 66,24.** იხ. მყოფი.

**მთის-პირ-ი** «მთით კერძო»: „მთის-პირი წარვლოთ“ pb.,—„მთით კერძო წარვიდეთ“ G, **რიცხ. 20,19.** იხ. პირი.

**მთნება, მთნევა** «მსახურება»: „რაჲთა არა უმთნებოდინ უფალსა“ G,—„რაჲთა არა ჰმსახურებდენ უფალსა“ M, **ისუ ნ. 22,24;** „ემთნნეთ (ჰმსახურებდეთ M) უფალსა, ღმერთსა თქუენსა, ყოველსა ჟამსა“ GM, **ისუ ნ. 4,24.**

**მთოან-ი** «მთა»: „ქუეყანაჲ მთოანი და ველოანი (არს)“ G,—„ქუეყანაჲ მთაჲ და ბარი“ M, **II შჯ. 11,11.** იხ მთა.

**მთო(ვ)არე** მთვარე: „მთოვარემან არა გამოსცეს ნათელი თჳსი“ **მთ. 24,29;** „ვითარცა მთოვარჱ იცვალის“ O, **ზირ. 27,12;** „იყოს ნათელი იგი მთოვარისაჲ“ I, **ეს 30,26;** „მთოვარჱ დადგა წესსა ზედა თჳსსა“ O, **ამბ. 3,11;** „მზე და მთვარე დაბნელდენ“ **მ. სწ. 14,3;** „აღივსო ვითარცა მთოვარჱ დაკლებული“ O, **ზირ. 39,16.** იხ. მთოვარებრი.

**მთოვარითა გუემულ-ი** მთვარეული: „დაღათუ ვინმე მთოვარითა გუემულ იყოს“ **ოქრ.-მარხ. და იონ. 148.**

**მთოვარებრ-ი** მთვარისნაირი: „იქმნა კიდობან მთოვარებრითა ნათლითა სავსჱ“ Ath.—**11,253r.** იხ. მთოვარე.

**მთრვალ-ი** დალეული: „შეშფოთდეს და შეძრწუნდეს, ვითარცა მთრვალნი“ **ფს. 106,27;** „მთრვალი, რომელი სთხევნ ერთბამად“ I, **ეს. 19,14;** „შურითა მთრვალ იყო“ **მრთ.** D, **ოქრ.-პეტრე და ელია 319;** „მძლენი იგი მთრვალვე იყვნიან“ H—**2251,287r.** იხ. თრობა, სიმთრვალე.

**მთრვალობა** სიმთვრალე: „ნუუკუე დამძიმდენ გულნი თქუენნი შუებითა და მთრვალობითა“ **ლ. 21,34;** „ღჳნოჲ და მთრვალობაჲ მიიღო გულმან ერისა ჩემისამან“ O, **ოვსე 4,11;** „სთროდა მთრვალობითა მით სიფრთხილისაჲთა“ **კ. იერ.-მარტჳლ. 188,32;** „დაანთქნის სულნი ჩუენნი, ვითარცა მთრვალობამან და ბრუქცეულებამან ვინმე შეიპყრის“ **ოქრ.-მარხ. და იონ. 104,16;** „მორიდებაჲ წეს არს... მთრვალობისაგან“ **იქვე, 100,27;** „ღჳნისაგან... არს მთრვალობაჲ და ბილწებასა იქმს“ **ვარ. 808.** იხ. მთრვალი.

**მთქრე:** „პირველ მთქრჱ ასპარეზსა ზედა მჴნეთასა“ H—841,544 იხ. თქრომა.

**მთქუმელ-ი** იხ. თქუმა.

**მთქუმელობა** იხ. მთქუმელი.

**მთხევარ-ი, მთხევლარ-ი** «მესათხევლე», «მეთევზური»: „ისათხევლიდეს სათხევლითა ზღუასა, რამეთუ მთხევარ (მესათხევლე DE) იყვნეს“ **მრ. 1,16**; „რამეთუ მთხევლარ იყვნეს“ C,—„რამეთუ იყვნეს იგინი მეთევზურ“ DE, **მთ. 4,18**. იხ. თხევა.

**მთხო(ვ)ელ-ი** მათხოვარი: „ჯდა მთხოველად გზასა“ **მრ. 10,46**; „ბრმაჲ ვინმე ჯდა გზასა ზედა მთხოველად“ **ლ. 18,35**; „არა ვიხილე მართალი დაგდებულ, არცაღა თესლი მისი მთხოელ პურისა“ **ფს. 36,25**. იხ. თხოვა; შდრ. პურის-მთხოელი.

**მთხრებლ-ი, მთხრემლ-ი** «დანახეთქი», «გუბი», თხრილი: „შთაცჳვიან მთხრებლსა“ **მთ. 15,14**; „თხარეს წინაშე ჩემსა მთხრებლი“ **ფს. 56,7**; „აღმოჰკუეთა მთხრებლი“ **ფლკტ. 156,3**; „ამას ყოველსა მთხრებლი დიდ არს შორის ჩუენსა და თქუენსა“ C,—„ამას ყოველსა თანა შორის ჩუენსა და შენსა დანახეთქი დიდი დამტკიცებულ არს“ DE, **ლ. 16,26**; „შთააგდეს იგი მთხრებლსა და აღადგეს მას კუნცხი ქვათაჲ“ G,—„შთააგდეს იგი გუბსა... და აღადგინეს მის ზედა ლუერფი დიდი ქჳშისაჲ“ M, **ისუ ნ. 8,29**; „დაფლულ იყო მიწითა მით მთხრებლსა მას შინა“ **ფლკტ. 156,9**. იხ. თხრა.

**მთხრობელ-ი** მომთხრობი, ისტორიკოსი: „მთხრობელსა შჯულისასა გიკითხავ“ O, **I ეზრა 8,10**. იხ. თხრობა.

**მთხუევა** შეხვედრა, შეყრა, შეხება: „ემთხჳის მას დათჳ“ O, **ამოს 5,19**; „მიიღო იოვანე მარჯუენე ავაზაკისაჲ მის და ამბორს უყოფდა და იმთხუევდა თუალთა თჳსთა“ **მ. სწ. 298,18**. იხ. დამთხუევა, ვერ-მიმთხუევა, მიმთხუევა, მომთხუევა, შემთხუევა.

**მთხუნველ-ი** თხუნელა. talpa: „მხულივი და მსუენი და მთხუნველი“ O, **ლევიტ. 11, 30**.

**-მი** «მიმართ»: „თუალნი მონათანი ჴელთამი (ჴელთა მიმართ Ղ) უფალთა მათთაჲსა“ **ფს. 122,2**; „რომლითა ღაღად-ვყავ შენდა მი“ Ꞇ, **ფს. 26,7**.

**მი-** «ვიდრე»: „მეექუსით ჟამითგან დაბნელდა... მიცხრა ჟამამდე“ C, **მთ. 27,45**; „სისხლითგან აბელის მართლისაჲთ მისისხლამდე ზაქარიაჲსა“ C,—„სისხლითგან აბელის მართლისაჲთ, ვიდრე სისხლადმდე ზაქარიაჲსა“ DE, **მთ. 23,35**.

**მიაკ-ი:** „ვითარცა მიაკი, რომელსა შინა იშვების მარგალიტი, ჰაერისაგან მიიღებს ნივთსა მარგალიტისასა“ **A—35,147r**.

**მიანგაჰრება** მიხვეჭა: „რაჲთა არა მივიანგაჰრნეთ ჩუენ ეშმაკისაგან“ **II კორ. 2,11**. იხ. ანგაჰრება.

**მიაფორ-ი** იხ. ნიაფორი.

**მიახ-** მიახლოება: „მიახნდა აღსრულებად“ **ლ. 7,2**; „მიახდა (მიახნდა DE) სიკუდიდ“ **ი. 4,47**. იხ. ახ-.

**მიახლება** «მიხება», «შეხება», «შედგომა», «მიწევნა»: „რღუნაჲ წყალთა მრავალთაჲ მას არა მიეახლოს (მიეხოს Ꞇ)“ **ფს. 31,6**; „არასადა მიეახლნიან (არა შეეხნიან DE) ჰურიანი სამარიტელთა“ **ი. 4,9**; „მიახლებად მისსა და მსახურებად მისა“ G, **ისუ ნ. 22,5**; „რომელნი მიეახლებიან მას“ O, **იგ. სოლ. 3,15**; „მიაახლნა იგინი წინაშე მისსა“ **იპ. რომ.-კურთხ. ისაკ. და იაკობ. 44,11**; „მიეახლნეს იერუსალჱმს“ **მრ. 11,1**; „მიეახლე მარხვასა და ჰკითხე მას“ **ოქრ.-მარხ. და იონ. 108,33**; „ვითარ მიეახლა სიცხესა მას“ A,—„ვითარ მიიწია სიტფოსა მას“ B, **სბსტ. 136,1**; „ვერ შეუძლეს **მიახლებად**“ **მრ. 2,4**; „ვიდრე არღა მიახლებულ იყო ნავსა“ **მრთ. S. ოქრ.-მარხ. და იონ. 104,27**; „სინანული მსგავს არს კაცსა სნეულსა, სიკუდიდ მიახლებულსა“ **მ. სწ. 58,1**. იხ. ახლება, ხლება; შდრ. ვერ-მიახლება.

**მიბაძვა** მიმსგავსება: „მიჰბაძვიდეთ მამათა“ **მ. ცხ. 24v**. იხ. ბაძვა.

**მიბერვა** «გამონქრევა»: „მივჰბერე მათ“ pb.,—„გამოვანქრიე იგი მიერ“ O, **ანგ. 1,9**. იხ. ბერვა.

**მიბირება** შეგულიანება, მიმხრობა: „მოჰკალ... განრყუნითა მიბირებითა სიტყუათა შენთაჲთა“ **ფლკტ. 158,23**. იხ. ბირება.

**მიბმა** მიღება: „შჳდნი ესე ტარიგნი მიიბნე ჩემგან“ O, **დაბ. 21,30**. იხ. ბმა.

**მიბოძება** მიცემა, ჩუქება: „მიუბოძა დაბა, რომელსა ჰრქჳან ციხედიდი“ **ქ. ცხ. 116,11**. იხ. ბოძება.

**მიგანრომა** გადარჩენა, თავის დაღწევა, «განრომა»: „სიონდ მიგანერენით“* O,—„სიონდ განერენით“ I, **ზაქ. 2,7**. იხ. განრომა.

**მიგდება** «შეტყორცა», დაგდება: „მიაგდოს მის ზედა ყოველი ჭურჭელი ძმაცუვით“ G,—„შეტყორცნოს მას ყოველი ჭურჭელი მზირობით“ pb., **რიცხ. 35,20**; „მიაგდე ქუეყანასა წინაშე ფარაოჲსსა“ O, **გამოსლ. 7,9**; „ძაღლთა მიუგდეთ იგი“ O, **გამოსლ. 22,31**. იხ. გდება.

**მიგება** მიზღვა, სანაცვლოს გადახდა; «მიცემა»: „მაშინ მიაგოს კაცად-კაცადსა საქმეთა მათთაებრ“ **მთ. 16,27**; „მიგაგე შენ ბოროტი“ O, **I მფ. 24,18**; „მიაგო მათ მისაგებელი ბოროტი“ O, **ივდ. 7,9**; „ივასხის ცოდვილმან და არა მიაგის“ **ფს. 36,21**; „ჩუენ მას სესხსა მიგაგებთ“ **ფიზ. XI, 28**; „მიაგე (მიეც Ղ) მათ საქმითა მათითა“ **ფს. 27,4**; „განიკითხოს ერი თჳსი და მიაგოს კაცად-კაცადსა საქმეთა მათთაებრ“ **მ. სწ. 14,33**. იხ. გება; შდრ. კუალად-მიგება, მისაგებელი.

**მიგება** «მოგება», «მითხრობა», პასუხის გაცემა: „არას მიუგებ ა?“ DE,—„არას მოუგებ?“ C, **მრ. 14,60**; „ღმერთი მიუგებდა მას ჴმათა“ O, **გამოსლ. 19,19**; „მიუგნეს მათ სიტყუანი“ G,—„მიუთხრნეს მათ სიტყუანი“ pb., **ისუ ნ. 22,32**; „მიუგო მეფემან და ჰრქუა ანგელოზსა მას“ **მსკ. 47,7**.

**მიგება** პასუხი: „ესმნეს... მიგებაჲ ანდრიანესი“ **ანდ.-ანატ. 217,13**.

**მიგება პასუხისა** პასუხის გაცემა: „უშიშად მიუგებჲნ პასუხსა“ **დ. დ. 127,29**. იხ. სიტყჳს-მიგება.

**მიგება** აღდგენა, განმრთელება: „ყური იგი, რომელ წარჰკუეთა პეტრე, ვინ განკურნა და მიაგო ადგილსავე თჳსსა?“ **საკ. წიგ. II, 18,3**. იხ. გება.

**მიგებება** შეგებება: „აღდეგ და მიეგებვოდე მოციქულთა“ O, **IV მფ. 1,3**; „მიეგებვოდა მას კორნელიოს“ **საქ. მოც. 10, 25**; „მიეგებვოდა მას“ **ი. 11,20**; „ქრისტე ზეცით გარდამოსვალს, მივეგებვოდით“ **გრ. ანძ.-შობ.**

* წყაროშია: „სიონდმი განერენით“.

293,14; „ისწრაფინ მიგებებად მისა“ მ. სწ. 250,5. იხ. გებება; წინა-მიგებება.

**მიგზავნა** «წარგზავნა»: „მიგზავნეს (წარგზავნეს Ղ) ტარსუდ“ საქ. მოც. 9,30; „მიგზავნ(ეს იგინი იერიქოდ“ M, II ნშტ. 28,15. იხ. გზავნა.

**მიგორვება** «მოგორვება»: „მიაგორვა (მოაგორვა C) ლოდი დიდი კარსა მას საფლავისასა“ მთ. 27,60; „მივაგორვო ქუეშე თქუენსა, ვითარცა გორავნ ურემი, სავსჱ ლერწმითა“ O, ამოს 2,13. იხ. გორვება.

**მიგუალ-** მისვლა: „მიგუალე სედეკიაჲსა, მეფისა იუდაჲსა“ I, იერემ. 34,2. იხ. გუალ-.

**მიგუვება**: „მსგავსად ძალისა ჩუენისა მიმსგავსებით მიგუვებით ვთქუათ“ გრ. ნოს.-კაც. აგებ. 181,21. იხ. [გუვება].

**მიგურა** «მიცემა», მიყვანა, მიტანა: „ვითარცა ცხოვარი კლვად მიიგუარა (მიეცა Ꞇ)“ საქ. მოც. 8,32; „მიჰგუარეს ძლუნად მეფჱსა“ O, ოვსე 10,6. „ვითარცა კრავმან უმანკომან მიგურასა ჩემსა დაკლვად“ I, იერემ. 11,19. იხ. გურა.

**მიდგმა** მიპყრობა, მიხედვა, «შედგმა»: „აჩრდილი ოდენ ვისმე მიადგეს (შეადგეს Ղ) მათგანსა“ საქ. მოც. 5,15; „მიადგნა რებეკა თუალნი თჳსნი და იხილა ისაკ“ O, დაბ. 24,64; „ქერპთა მიმართ მიადგნა თუალნი თჳსნი“ O, ეზეკ. 18,12. იხ. დგმა; შდრ. თუალთ-მიდგმა.

**მიდგომა** მიახლოება, «მისლვა», შედგომა: „მიადგეს მკჳდრნი გაბაონისანი ისოს“ M,—„თჳთ მივიდეს მკჳდრნი გაბაონისანი იისუჲს მიმართ“ G, ისუ ნ. 10,1; „მიდგა მისა ეშმაკი“ ფლკტ. 142,35; „გარე მიდეგ მე“ O, II მფ. 2,22; „მიადგეს ოზია მეფესა“ M, II ნშტ. 26,18; „მიუდგა კუალსა ანდრიანესსა“ ანდ.-ანატ. 212,23; „ადრე მიუთქს დღე-დღესა“ ბალ. 24,19; „მოუდგა მას სიმრავლე ერისაჲ“ ბალ. 135,2; „მიუდგნ რაჲ იგი ბანაკსა ბრძოლისასა“ ბ. კეს.-ექუს. დღ. 119,13. იხ. დგომა.

**მიდგომა** «მუცლად-ღება»; «ლმობა»: „აჰა მიუდგე“ C,—„აჰა ესერა შენ მუცლად-იღო“ DE, ლ. 1,31; „მიუდგა დედაკაცი იგი და შვა ძჱ“ O, IV მფ. 4,17; „მიუდგებიან სალმობასა და შობენ ამაოებასა“ I, ეს. 59,4; „მიუდგა ქუეყანაჲ ერთსა შინა დღესა“ O,—„ილმო მიწამან ერთსა შინა დღესა“ pb., ეს. 66,8.

**მიდგომა** ორსულობა; «მიდგომილება»: „საშო მიდგომის (მექმნა მე)“ O,—„იქმნა... საშო მიდგომილებისა საუკუნოჲსა“ pb., იერემ. 20,17.

**მიდგომილ-ი** «მუცელ-ქმნული», ფეხმძიმე: „ვაჲ მიდგომილთა“ DE,—„ვაჲ მუცელ-ქმნულთა“ მთ. C, 24,19; „იპოვა მიდგომილ“ მთ. 1,18. იხ. დგომა; შდრ. თანა-მიდგომა.

**მიდგომილება** ორსულობა; «მიდგომა»: „მოსცა მას უფალმან მიდგომილებაჲ“ O, რუთ 4,13; „იქმნა... საშო მიდგომილებისა საუკუნოჲსა“ pb.,—„საშო მიდგომის (მექმნა მე)“ O, იერემ. 20,17. იხ. მიდგომა.

**მიდება** «გარე მოვლება»; მიფენა, მოდება; თავის თავზე აღება: „მოიდვან იგი თავისა თჳსისა ზღუდედ“ O,—„გარე მოივლებენ თავისა თჳსისა ზღუდესა“ pb., იგ. სოლ. 28,4; „არა... ღირსად მიედვა სახელი შენი... ყოველსა სოფელსა“ ფლპ. მოც. 8,17; „ყოველი ბრალი მამამან ათანასი და მამამან იოვანე მიიდვეს“ ი.-ე. 18,27. იხ. დება.

**მიდევნება** გაყოლა, «შედგომა»: „მისდევდეს მას“ C,—„შეუდგეს მას“ DE, მრ. 1,18; „მისდევდა მას სიმონ“ მრ. 1,36; „მიგდევდა შენ სული ჩემი“ ფს. 62, 9; „არავინ უტევა (უფლო C) მიდევნებად მის თანა“ მრ. 5,37. იხ. დევნა.

**მიდრეკა** «მიქცევა», «განშორება», «განდრეკა», «გარდაჴდომა», «რიდება», «გარდადრეკა», «დარიდება», «მოქცევა», მიხრა, გადახრა, «გარე-შექცევა»: „არა მივსდრკეთ (მივაქციო pb.) მარჯულ, არცა მარცხლ“ G, რიცხ. 20,17; „არა მისდრიკო მშჯავრი მწირისა და ობლისა და ქურივისაჲ“ G,—„ნუ განსდრეკ სარჩელსა მწირისასა, ნუ ობლისასა“ M, II შჯ. 24,17; „მისდრკეს მუნ და შევიდეს სახიდ ჰაბუკისა“ G,—„მიაქციეს მუნ და შევიდეს სახლსა მას ყრმისასა“ M, მსჯ. 18,15; „მისდრკეს მსთუად გზისაგან“ G,—„გარდაჴდეს ადრე გზისა მისგან“ M, მსჯ. 2,17; „მიდრკა გული მათი უკუანა აბიმელეხისსა“ G,—„მოაქციეს გული მათი შემდგომად აბიმელექისა“ M, მსჯ. 9,3; „(მიდრკენ M) მარიდენ თუალნი შენნი წინაშე ჩემსა“ O, ქება 6,4; „არა მისდრეკდენ მშჯავრსა, არცა თუალ-ახუმიდენ პირსა“ G,—„ნუ გარდასდრეკ სასჯელსა, ნუ შჯით თუალ-ხუმით“ M, II შჯ. 16, 19; „მისდერკით ჩემგან“ Ղ,—„განმეშორენით მე“ Ꞇ, ფს. 118,115; „ნუცა მისდრკებით პირისაგან მათისა“ G,—„ნუცა დაჰრიდებთ პირსა მათსა“ M, II შჯ. 20,3; „ყოველნივე ქრისტეანობასა მიდრკეს“ ატმ. 96,2; „მიიდრიკა თავი და აღმოუტევა სული“ C, ი. 19,30; „დეკეული მიდრკა მისგან“ pb.,—„გარე-შეაქცია იგი ზუარაკმან“ M, I ნშტ. 13,9. „იწყო დღემან მან **მიდრეკად**“ ლ. 9,12.

**მიდრეკილ-ი** გადახრილი, მირიდებული: „მიდრეკილ არს დღჱ“ ი. მოც. 86,38; „ვითარცა კედელსა მიდრეკილსა და ზღუდესა განშორებულსა“ ფს. 61,4. იხ. დრეკა; შდრ. მიუდრეკელი.

**მიდრეკილობა** მიხრა: „ბოროტი ჭეშმარიტი ნებისა მიდრეკილობისაგან არის“ ბ. კეს.-ექუს. დღ. 34,32. იხ. მიდრეკა.

**მიდროება** დაცალება: „უკუეთუ დააბრკოლოს და მიადროოს იგი მეფემან“ ბალ. 142, 27; „არავე გნებავს სინანული, არამედ დღითი-დღედ მიადროებ სინანულსა“ მ. სწ. 256,19. იხ. დროება.

**მიერ** «-გან», «გამო»: „ესაია წინაწარმეტყუელისა მიერ“ მთ. 8,3; „კაცთა მიერ შეუძლებელ არს ესე“ DE,—„კაცთაგან ვერ შესაძლებელ არს“ C, მრ. 10,27; „რომელსა-ესე ვიტყჳ, არა უფლისა მიერ ვიტყჳ“ II კორ. 11,17; „მე დავდევ მეუფედ მის მიერ“ ფს. 2,6; „ჩემ მიერ მეფენი მეფობენ“ O, იგ. სოლ. 8,15; „ქრისტე ზრახავს ჩუენ მიერ... ეგრეთვე ზრახავს ჩუენ გამო“ მ. სწ. 104,11, იხ. მისმიერი.

**მიერ** ზზ. მანდედან, იქიდან, იმ მხარეს: „გარდავარდი შენ მიერ დაქუე“ მთ. 4,6; „რომელ იგი მიერ იყვნეს ღელესა მას“ O, I მფ. 31,7.

**მიერვე** იქიდანვე: „მიერვე თქუა მაცხოვარმან“ **ფიზ. VIII,9**; „აღივსოს მიერვე დედის მუცლით მისითგან“ DE, **ლ. 1,15**.

**მიერ კერძო** იმ მხარეს: „რომელნი იყვნეს მიერ კერძო მდინარით ევფრატით“ O, **II ეზრა 7,21**; „რომელნი არიან მდინარესა მას მიერ კერძო“ O, **II ეზრა 7,25**; „მიერ კერძო მდინარესა ეთიოპისასა“ I, **ეს. 18,1**. იხ. თქუენმიერი, მიერითგან.

**მიერ** თანდ. მოქმედებით ბრუნვასთან=ნაწევარს (იმ): „მუნქუესვე აღმოჴდა მიერ წყლით“ **მთ. 3,16**; „მიერ ჟამითგან“ **არხტ. 64,8**.

**მიერ-ი** იხ. ქრისტესმიერი, ღმრთისამიერი.

**მიერითგან** მიერიდან, იქიდან, მერმე: „მიერითგან იწყო იესუ ქადაგებად და სიტყუად“ **მთ. 4,17**; „მიერითგან შეიზრახნეს ჰურიანი“ **ი. 11,53**; „მიერითგან წარვიწირეთ სასოებაჲ ცხორებისა ჩუენისაჲ“ **საქ. მოც. 27,20**. იხ. მიერ.

**მიერჩდა** იხ. რჩ.

**მივალ** იხ. მისლვა.

**მივასხება** გასესხება, სესხება: „მცირჱ ჟამი ვერ მიავასხე ღმერთსა“ **მრთ. D, ოქრ.-პეტრე და ელია 312**; „მომეც ვეცხლი იგი, რომელი მიივასხე ჩემგან“ **Sin.—6,135v**. იხ. ვასხი.

**მივედ/მივიდა** იხ. მისლვა.

**მიველრება** მიბარება, მინდობა, თავის შეფარება: „რომლისა ჴელთა მიევედრის მეფჱ“ **IV მფ. 7,17**; „მიევედრნიან უფალსა“ **იპ. რომ.-კურთხ. მოხ. 176,3**.

**მიველრებულ-ი** მინდობილი, მიბარებული: „რასა მივედრებულ არს“ **ფლკტ. 134,28**. იხ. ვედრება.

**მივის** იხ. ვ.

**მივლა** გავლა: „ვითარ მივლეს დღის ერთის გზაჲ“ C,—„მოვიდეს დღისა ერთისა გზასა“ DE, **ლ. 2,44**; „მივლე მის თანა ორიცა (მილიონ)“ **მთ. 5,41**. იხ. ვლა; გარე-მივლა.

**[მივლენა]** იხ. მიმვლენელი.

**მივლინება** «წარვლინება», «ბრძანება», «გამოვლინება», «შევლინება», გაგზავნა: „მიუვლინნა სხუანი მონანი“ C,—„წარავლინნა სხუანი მონანი“ DE, **მთ. 21,36**; „მიგუავლინენ (მიბრძანე DE) ჩუენ ღორებსა იმას“ **მრ. 5,12**; „მიუვლინა პირველად თქუენსა ბზიკი“ M,—„გამოავლინა უპირველეს ჩუენსა ბზიკნი“ G, **ისუ ნ. 24,12**; „მიუვლინეს მას და გამოჰხადოდეს“ DE,—„შეავლინეს ხადად მისა“ C, **მრ. 3,31**; „მე მიგავლინებ თქუენ“ **მთ. 10,16**; „ძეძუმან ლიბანით მიუვლინა ფიჭუსა ლიბანისასა და ჰრქუა“ O, **IV მფ. 14,9**; „მიავლინოს უფალმან შენ ზედა სიკუდილი“ M, **II შჯ. 28,21**; „საშინელ არს, ოდეს მიივლინნენ სეფექაცნი ძიებად ავაზაკისა და შეიპყრან იგი“ **მ. სწ. 139,10**.

**მივლინებულ-ი** გაგზავნილი: „მან ჰრქუა მივლინებულსა მას“ **მ. ცხ. 121r**. იხ. ვლინება.

**მივლტოლა, მილტოლ(ვ)ა** მირბენა, გაქცევა; თავის შეფარება: „რაჲთა მიივლტოდის თარშით პირისაგან უფლისა“ **ოქრ.-მარხ. და იონ. 104,9**; „რომელნი მისა მიივლტიან“ **იპ. რომ.-კურთხ. მოხ. 130,11**; „არა მივივლტი მკურნალისა თჳნიერ შენსა“ **მ. სწ. 281,9**; „ვისა მივივლტოდი, არამედ შენდა მიმართ“ **მ. სწ. 17,9**. „მივლტოლად მათა შეწევნისათჳს“ I, **ეს. 20,6**. იხ. ვლტოლა; შდრ. მისალტოლავი/მისალტოლველი.

**მივრდომა** მივარდნა, მიგდება: „ვირჩიე მე მივრდომად სახლსა ღმრთისასა“ **ფს. 83,11**; „უზომოჲსაგან მწუხარებისა ქუე მივარდა“ **მ. ცხ. 155v**; „დასნეულდა და ცხედარსა ზედა მივარდა“ **მ. ცხ. 191v***.

**მივრდომილ-ი, მირდომილ-ი** მიგდებული, დავარდნილი: „იგი მივრდომილი იდვა ცხედართა თჳსთა ზედა“ O, **II მფ. 13,8**; „იხილა რაჲ ტყავსა მას ზედა მირდომილად“ **მ. ცხ. 335v**. იხ. ვრდომა; რდომა.

**მიზდ-ი** სასყიდელი, ქირა: „გჳბრძანე ჩუენ მიზდი მუშაკობისაჲ“ **მ. სწ. 65,3**; „კმა ეყოფოდა მენავეთა ჴელთ-საქმარი ჩუენი, რომელსა მივსცემდით მიზდად ნავისა“ **მ. ცხ. 86v**. იხ. დამიზდება, მამიზდებელი, მიზდება.

**მიზდება** დაქირავება, სასყიდლით აყვანა: „მუშაკთა იმიზდებნ, ყანათა დასწინდავნ“ **მ. ცხ. 79v**; „საჴედარი იმიზდა ჩემი“ **მ. ცხ. 186r**; „იმიზდნა ჯორნი“ **მ. ცხ. 310v**; „ყო თავი მუშაკ და ამიზდებნ იგი თავსა თჳსსა“ **X 307r**.

**მიზდება** დაქირავება, ქირა: „მიზდებით იქმოდეს საქმესა, რაჲთა იზარდებოდიან“ **ლიმ. 48,13**; „ვირსა სთხოვდა მცირედსა გზასა მიზდებით“ **H—341,199**.

**მიზდებულ-ი** დაქირავებული, სასყიდლით აყვანილი: „თუცა თუ რასმე იქმოდის, ვითარცა მიზდებული იქმს“ **მ. ცხ. 58v**. იხ. მიზდი.

**მიზეზ-ი** ბრალი, საბაბი: „არცა ერთი მიზეზი სიკუდილისაჲ ამას უპოვეს“ **საქ. მოც. 13,28**; „წარვჰკუეთო მიზეზი, რომელთა-იგი ჰნებავს მიზეზი“ **II კორ. 11,12**; „მიზეზსა ეძიებნ კაცი, რომელსა ეგულების განშორვებაჲ მეგობართაგან“ O, **იგ. სოლ. 18,1**; „შეშაჲ მიზეზი არს ალსა მას ცეცხლისასა“ **მ. ცხ. 62v**.

**მიზეზ-ი ბრალისა-ჲ** ვითარება: „და შემდგომად მიზეზსა მას ბრალისასა იტყჳს“ **მრთ. A. ქ. იერ.-სინან. 65v**. იხ. უმიზეზო.

**მიზეზ-დგმა** მომიზეზება: „მიზეზ-იდგამ შენ უძლურებასა გუამისასა“ **მ. სწ. 38,24**. იხ. დგმა.

**მიზეზება, მიზეზობა** მომიზეზება, მიზეზის მოტანა: „უწყოდეთ... რამეთუ მაზეზებს რასმე“ O, **IV მფ. 5,7**; „მიზეზობნ მცონარი და თქჳს“ O, **იგ. სოლ. 22,13**; „ნუცა ჰმიზეზობ სნეულებასა ჴორცთასა და უძლურებასა“ **მრთ. A. ბ. კეს.-მარხ. 52v**; „ეწყინების შრომაჲ და მიზეზობნ სალმობასა და ტკივილსა“ **მ. სწ. 304,30**; „ნუვინ მიზეზობნ უმეცრობასა“ **ბ. კეს.-ექუს. დღ. 103,14**. იხ. მიზეზი.

**მიზეზ-ყოფა** მიზეზობა: „მიზეზ-ყო შორად-რე წარსლვად“ **ლ. 24,28**. იხ. ყოფა.

**მიზიდვა** წაყვანა (ძალით); წაღება, წათრევა: „მიჰზიდვიდეს მათ ურაკპარაკად“ **საქ. მოც. 16,19**; „რომელი-იგი მიიზიდავნ ყოველსა ნათესავსა მცირითა საბლითა“ **ფლკტ. 135,21**; „მიზიდვიდეს მას (კიდობანსა)“ **მ. ცხ 26r**; „მიჰზიდვედ მათ ბოროტნი იგი მუშაკნი“

* ბოლო ორი მაგალითი არასწორადაა დამოწმებული (რედ.).

**მ. სწ. 139,19.** „**მიზიდვითა** შენითა მიდევნებულ ვიქმენ ნივთიერებასა“ **მ. სწ. 226,14.** იხ. ზიდვა.

**მიზომა** «მოზომა»: „მიიზომნეთ თქუენ იგინი“ G,— „მოიზომოთ თქუენ“ pb., **რიცხ. 34,7.** იხ. ზომა.

**მიზღვა** გადახდა, სანაცვლოს მიგება: „მიუზღიან იგი შჳდ წილ“ O, **ზირ. 20,12;** „ცვალებით მიუზღონ“ I, **ეს. 9,5.** იხ. ზღვა.

**მითავსება** «თავს-დება»: „მიგითავსებ თქუენ“ pb.,— „მე თავს ვიდებ თქუენსა“ B, **ეს. 46,4.** იხ. თავსება.

**მითესვა** «მობნევა», დათესვა: „ცეცხლი ესე უცხოჲ მისთესე მუნ (მოაბნიეთ მუნ pb.)“ G, **რიცხ. 16,36;** „მისთესვიდა კეთილისათა მათ ბრძანებათა უფლისათა“ **ლონგ. 188,28.** იხ. თესვა.

**მითრევა** მიზიდვა, წაყვანა (ძალით): „ნუუკუე მიგითრიოს შენ მსაჯულისა“ **ლ. 12,58;** „მიითრევდეს იასონს“ **საქ. მოც. 17,6;** „ჯაჭჳთა მიითრევდეს წმიდათა მათ“ **ვარ. 813.** იხ. თრევა.

**მითუალვა** მიღება, შეწყნარება, მითვლა, მირთმევა: „მიითუალე ნეფსით შესაწირავი ესე ჩუენი“ **ატმ. 108,9;** „ამას კაცსა ნამარხევად მიგითუალავ... რაჲთა ასწაო ამას სარწმუნოებაჲ“ **მ. სწ. 291,19;** „მიუთუალა და მისცა სამნასარს მთავარსა“ O, **II ეზრა 1,8;** „მიითუალავს თესლსა (ქუეყანაჲ)“ **გრ. ნოს.-კაც. აგებ. 220,13.**

**მითუალულ-ი** მისაღები, «სათნო»: „მითუალული თქუენი ამსხუერპლეთ“ G,— „სათნოჲ შესწირეთ თქუენ“ pb., **ლევიტ. 19,5;** „მითუალულად მისსა. ლხინების ყოფად მისთჳს“ G,— „სათნოდ მისა და სალხინებელად მისთჳს“ O, **ლევიტ. 1,4.** იხ. თუალვა; შდრ. მისათუალველი, მიმთუალველი.

**მითხევა** მიყრა: „მოიკუეთნის საურველნი იგი და მიუთხინის მონადირესა მას“ **ფიზ. XXVI, 10.** იხ. თხევა.

**მითხოვა** თხოვნა: „მიითხოვა ჩემგან ლჳნოჲ“ O, **ნეემ. 2,1.** იხ. თხოვა.

**მითხოვა** «თხოვა», გათხოვება: „მიგათხოვენ თქუენ ერთსა მამაკაცსა“ **II კორ. 11,2;** „რაჲსა მიუთხოვ აბისაკს სომანიტელსა ორნიას ცოლად?“ O, **III მფ. 2,22;** „ვინ არს კაცი, რომელსა მიეთხოოს ცოლი და არლა შეერთოს?“ G,— „ეთხოვოს თუ ვისმე კაცსა ცოლი და არლა შეერთოს?“ pb., **II შჯ. 20,7.** იხ. თხოვა.

**მითხრობა** «თქუმა», «თხრობა», «მხილება», «გრძნობა», შეტყობინება, მზობა, «მიგება»: „მიუთხრეს მღდელმოძღუართა მათ ყოველივე“ C,— „უთხრეს მღდელმოძღუართა მათ ყოველი“ DE, **მთ. 28,11;** „მითხრობით მიუთხრა მისთჳს“ G,— „მხილებით ამხილო მას“ M, **II შჯ. 13,9;** „მიეთხრა იოათამს“ G,— „აგრძნა ესე იუათარ“ M, **მსჯ. 9,7;** „ვითარცა მიეთხრა მათ“ C,— „ვითარცა-იგი ითქუნეს მათა მიმართ“ DE, **ლ. 2,20;** „მიუთხრა სახელი შენი ძმათა ჩემთა“ **ჰებრ. 2,12;** „მიუთხრნეს მათ სიტყუანი“ Pb.,— „მოუგნეს მათ სიტყუანი“ G, **ისუ ნ. 22,32.**

**მითხრობა** «თხრობა», ისტორია; ხარება: „ჴელი შეყვეს აღწერად მითხრობაჲ“ DE,— „ჴელ-ყვეს ზეგარდამო განწესებად თხრობისაჲ მის“ C, **ლ. 1,1;** „რომელთაჲ იყო... დიდებაჲ... და მითხრობანი“ **რომ. 9,4.** იხ. თხრობა; შდრ. მისათხრობელი, მიუთხრობელი.

**მიკადება** «წარმართება», გამარჯვება: „მიაკადა (წარმართა M) მის ზედა სულმან უფლისამან“ G, **მსჯ. 14,6.** იხ. [კადება].

**მიკადრება** შებედვა: „რომელსა (სიღრმესა) ვერ მიჰკადრებენ მენავენი“ **ბ. კეს.-ექუს. დღ. 57,18.** იხ. კადრება.

**მიკრება** შეკრება: „ყოველნი წმიდანი მიკრბენ მუნ მოლოდებად უფალსა“ **წწტყ. 103;** „მიაკრბეს იგინი ბერსა და აიძულეს მასცა ჭამად“ **მ. ცხ. 321r.** „**მიკრებულ** იყო მუნ სიმრავლე იგი“ **H—341,230.** იხ. კრება.

**მილალვა** «ლალვა», ცილობა: „მიჰლალევდ მთავართა მათ“ I,— „ვჰლალევდ მთავართა მათ“ O, **ნეემ. 13,11.** იხ. ლალვა.

**მილიონ-ი** მილი, 1000 ნაბიჯი: „რომელი წარგიქცევდეს შენ... მილიონ ერთ, მივლე მის თანა ორიცა“ **მთ. 5,41;** „აქუნდა სენაკსა მისსა სიშორჱ ოცდაათორმეტ მილიონ“ **მ. ცხ. 68v;** „მრავალი მილიონი ვლო მის თანა“ **მ. სწ. 177,8.**

**მილოდნა** ლოდინი: „მიმელის მე სიმართლისა იგი გჳრგჳნი“ **II ტიმ. 4,8.** იხ. ლოდნა.

**მილტოლ(ვ)ა** იხ. მივლტოლა.

**მიმადლება** მინიჭება, ჩუქება: „მიჰმადლა გუამი იგი“ **მრ. 15,45;** „მიგმადლნა შენ ღმერთმან“ **საქ.მოც 27,24;** „მიჰმადლა მათ (მზესა და მთოვარესა) სრბაჲ“ **კ. იერ.-ალდგ. 159,21;** „მიჰმადლე ჴსნაჲ და ცხორებაჲ კაცთა“ **ფლკტ. 147,35.**

**მიმადლებულ-ი** «მხიარული»: „გიხაროდენ მიმადლებულო (მხიარულო C)“ **ლ. 1,28.** იხ. მადლი.

**მიმავალ-ი** ვინც მიდის: „ნავი მიმავალი თარშით“ O, **იონა 1,3;** „პოვეს ბერი ერთი სხუაჲ, მუნვე მიმავალი“ **მ. ცხ. 107v;** „ეტყჳნ იგი მისა მიმავალთა ყოველთა“ **მ. ცხ. 195v.** იხ. მისლვა.

**მიმავლინებელ-ი** გამგზავნელი: „არცა მოციქული (არს) უფროჲს მიმავლინებელისა თჳსისა“ DE, **ი. 13,16.** იხ. მივლინება.

**მიმართ** «-მი», «კერძო», -კენ; -თვის, შესახებ; წინააღმდეგ: „დაიბანაკეს... იერიქოდ მიმართ“ G, **რიცხ. 22,1;** „აღიხილენ თუალნი ზღუად მიმართ“ G,— „აღიხილენ თუალნი შენნი ზღუად კერძო“ pb., **II შჯ. 3,27;** „თუალნი მონათანი ჴელთა მიმართ (ჴელთამი C) უფალთა მისთაჲსა“ **ფს. 122,2;** „უფალსა შეესემინ ჩემი ღაღადებასა ჩემსა მისა მიმართ“ **ფს. 4,4;** „იყო სიტყუაჲ უფლისაჲ იონაჲსა მიმართ“ O, **იონა 1,1;** „რომელი იყო ჵსესა მიმართ“ O, **ოვსე 1,1;** „ცხონდებოდეს კეთილად მსახურებით ღმრთისა მიმართ“ **სბსტ. 124,11;** „რასა ჰგონებთ უფლისა მიმართ“ O, **ნაუმ 1,9;** „იწყო სწავლად ქრისტჱს მიმართ?“ **გამოჩ. ჯუარ. 240,11;** „უკეთურებასა ჰყოფს მეფისა მიმართ“ **საკითხ. წიგ. II, 187,11.**

**მიმართ-ი** შესახები; ზევითი: „მიულის სიტყუაჲ იგი დათესული მათდა მიმართი“ C, **მრ. 4,15;** „რომელი მოღებად იყო მორწმუნეთა მათ მისა მიმართთა“ **ი. 7,39;** „და-

ადგინებდეს ლევიტელთა ოც-წლითგან და მიმართსა" O, II ეზრა 3,8; „განაწესნეს ლევიტელნი ოც-წლითგანნი და მიმართნი საქმესა მას მსახურებისა უფლისასა" O, I ეზრა 5,58.

**მიმართება, მიმართვა** «შემართება», გამართვა, გაშურება, მისწრაფება, «ზედა-მისლვა»; «მომართება»: „მზირი... მიიმართეს ღავაასა ზედა" G,—„მზირთა მათ შეიმართეს" M, **მსჯ. 20,37;** „მიიმართა ყოველმან კოლტმან კბოდესა მას ზღუად" **ლ. 8,33;** „ვიდრე მიიმართა ძმისწულმან?" O, **ქება 5,17;** „მიიწიო ქუეყანასა მას, რომელსაცა მიგიმართავს" **საკით. წიგ. II 9,37;** „ვითარცა რომელსა გზასა მივიმართოთ?" O, **IV მფ. 3,8;** „იგი მიემართა და მივიდოდა დამასკედ" **იშ. რომ.-კურთ. მოს. 164,16;** „არწივმან მიიმართოს" pb., —„ვითარცა ორბმან მოიმართოს" O, **იერემ. 48,40.** „**მიმართებაჲ** მისი დაიცუვა საძლეველად" M,—„ზედა-მისლვაჲ დაიმარხა ძლევად" O, **ამოს 1,11.** იხ. მართება/მართვა; შდრ. მიმმართებელი.

**მიმარჯუება** მიყვანა, მიცემა: „მიჰმარჯუე ურია საბრძოლსა მას ძნელსა" O, **II მფ. 11,15;** „მიჰმარჯუა ურია იოაბ ადგილსა ერთსა ძნელსა" O, **II მფ. 11,16.** იხ. მარჯუება.

**მიმატება** დამატება: „რომელსა აქუნდეს, მიეცეს და მიემატოს" **მთ. 25,29.** იხ. მატება.

**მიმგებელ-ი** მზღველი, გადამხდელი (სანაცვლოსი), «შურის-მეძიებელი»; შემძენი: „რამეთუ მიმგებელ არს" O, **ზირ. 32,13;** „ღმერთი მიმგებელ არს" O,—„ღმერთი შურის-მეძიებელ არს" pb., **იერემ. 51,56;** „იყოს მისყიდული იგი მიმგებელისა მისისა" G, **ლევიტ. 25,28.** იხ. მიგება; სიტყჳს-მიმგებელი.

**მი-მდე, მი-მდის** «ვიდრე», -მდე: „კაცითგან მიპირუტყუამდე" G, **რიცხ. 3,13;** „არავინ არს მიერთამდე" **ფს. 13,3;** „მისისხლამდე ზაქარიაჲსა" C,—„ვიდრე სისხლამდე ზაქარიაჲსა" DE, **მთ. 23,35;** „ვიდრე მიცხრა ჟამადმდე" C, **მთ. 27,45;** „მიმკამდის" **მთ. 13,30.**

**მიმდე:** „სნეული იყო და მიმდე მწოლარე" Sin—**8,13v;** „არცაღა მიმდე-მიმდე მაწყინებდეს მე იგი" Ath.—**11,222r.**

**მიმდემ-ი** «საუკუნომდე»; «წამართ», შემდგომ, უკან: „მიმდემი ვერ დაივიწყნენ (დაივიწყნეს I)" O,—„საუკუნომდე არდავიწყებულ იქმნენ" pb., **იერემ. 20,11;** „დააწესენით გულნი თქუენნი ამიერ დღითგან და მიმდემი" O,—„აწესენით გულნი თქუენნი ამით დღითგან და წამართ" G, **ანგ. 2,18.** იხ. მიმდემად, სამიმდემო.

**მიმდემად** «მოუკლებელად»; შეუნელებლად: „დაწუვიდენ მას... მიმდემად, შჯულად საუკუნოდ" G,—„ანთებდენ მას... მოუკლებელად, შჯულად საუკუნოდ" pb., **ლევიტ. 24,3.** იხ. მიმდემი.

**მი-მდის** იხ. მი-მდე.

**მიმვლენელ-ი** გამგზავნელი: „მიმვლენელმან მიჰხადა ბალაამს" G, **ისუ ნ. 24,9.** იხ. მივლენა.

**მიმთუალველ-ი** «შეკრძალვა»: „მიმთუალველმან ამათმან შეინანე" pb.,—„შეიკრძალენ იგინი და ინანდი" O, **იგ. სოლ. 24,5(22).** იხ. მითუალვა.

**მიმთხრობ-ი, მიმთხრობელ-ი** «მოციქული»: „წარავლინნა მიმთხრობნი იეფთაემან მეფისა მიმართ" G,—„წარავლინნა იეფთაე მოციქულნი წინაშე მეფისა" M, **მსჯ. 11,12;** „წარავლინნა მოსე მიმთხრობელნი (მოციქულნი pb.)" G, **რიცხ. 20,14.** იხ. მითხრობა.

**მიმთხუევა** «დამთხუევა», შეხვედრა, შეყრა, შეხება, მიწევნა; ცემა, კვრა; შეხვდომა: „მიემთხჳა იგი მიმთხუევით ნაწილსა მას ყანისა ბოოზისსა" M,—„დაემთხჳა იგი დამთხუევით ნაწილსა ყანისა ბოოზის" G, **რუთ 2,3;** „ვერ მიემთხჳოს კეთილსა" O, **იგ. სოლ. 17,19;** „ვერ ძალ-გიც მიმთხუევად" **იაკ. 4,2;** „მიამთხჳა დაჰჭაპეტსა" **სნდ. 7,4;** „მიემთხჳა და იხილა იგი" **ლ. 10,31.** იხ. მთხუევა; შდრ. ვერ-მიმთხუევა.

**მიმინო, მინინო** accipiter: „არა შჭამნეთ, რამეთუ საძაგელ არს... ბუჲ და მინინოჲ და ძენძერუკი" G,—„არა ჰჭამოთ, რამეთუ საძაგელ არს... ბუვი და ღამის-მჯმობარი, მიმინო და ძენძერუკი" pb., **ლევიტ. 11,17.**

**მიმმართებელ-ი** «შემართება», ვინც მიმართავს: „მიმმართებელი თითოეული პირისპირ ქალაქად მიმართ" G,—„შეიმართოს კაცად-კაცადმან პირისპირ ქალაქად" M, **ისუ ნ. 6,5.** იხ. მიმართება.

**მიმმძლავრებელ-ი** რომელი «ჰმძლავრობს»: „მიმმძლავრებელმან მისმან განყიდოს" G,—„ჰმძლავროს და განყიდოს" M, **II შჯ. 24,7.** იხ. მიმძლავრება.

**მიმნიჭებელ-ი:** „ღმერთო... მიმნიჭებელო დიდთა საქმეთაო" **საკით. წიგ. II, 90,8.** იხ. მინიჭება.

**მიმო-** აქეთ-იქით: „მიმოიხილეს" DE,—„მიმოდაიხილეს" C, **მრ. 9,8.**

**მიმოგანბნევა, მიმოგანბნეულ-ი** «განთესული», გაფანტული: „ნუუკუე მიმოგანბნეულთა მათ წარმართთა მივიდეს" C,—„ნუუკუე განთესულთა მათ წარმართთა ევულების მისლვად" DE, **ი. 7,35.** იხ. განბნევა.

**მიმოგანთქუმა** «თქუმა»: „მიმოგანითქუას (ითქუმოდის DE) საკსენებელად მაგისა" **მრ. 14,9.** იხ. თქუმა.

**მიმოგდება** გადაგდებ-გადმოგდება: „ვითარცა ყრმანი რაჲ იმღერიედ ბირთჳთა მიმოგდებით" **მ. სწ. 258,5.** იხ. გდება.

**მიმოგება** «მიმოდაჭდომა», «მიმოდაბნევა»: „მოციქულნი იგი მიმოეგნეს (მიმოდაჭდეს Ⴚ) და ახარებდეს სიტყუასა მას ცხოვრებისასა" Ⴗ,—„რომელნი-იგი მიმოდაიბნინეს, ვიდოდეს და ახარებდეს სიტყუასა მას ცხორებისასა" Ⴂ, **საქ. მოც. 8,4.** იხ. გება.

**მიმოდაბნევა** «მიმოდაჭდომა», «მიმოგება», გაბნევა, გაფანტვა: „რომელნი-იგი მიმოდაიბნინეს, ვიდოდეს და ახარებდეს სიტყუასა მას ცხორებისასა" Ⴂ,—„მოციქულნი იგი მიმოდაჭდეს (მიმოეგნეს Ⴗ) და ახარებდეს სიტყუასა მას ცხოვრებისასა" G, **საქ. მოც. 8,4;** „იწყეს მიმოდაბნევად ბაიასა მისსა" **მ. ცხ. 189v.**

**მიმოდაბნეულ-ი** გაბნეული, დაფანტული: „გონებითა მიმოდაბნეულითა ილოცვენ" **მ. ცხ. 15r.** იხ. დაბნევა.

**მიმოდაგება** «მიქცევა»: „მიმოდაეგენ ყოველნი კაცნი ისრაჱლისანი თითოვეულად საყოფელსა თჳსსა" O,—„მიი-

ქეცით კაცნი ისრაიტელნი სოფელსა შინა თქუენსა" pb., **II მფ. 20,1.** იხ. დაგება.

**მიმოდადება** «ქადაგება», «მიმოდათქუმა», მითხრობა: „უფროჲს მიმოდასდებდეს" DE,—„უმეტესად ქადაგებდეს" C, **მრ. 7,36;** „მიმოდასდვათ ნესტჳსა ჴმითა ყოველსა ქუეყანასა" pb.,—„მიმოდათქჳთ საყჳრისა ჴმითა ყოველსა შინა ქუეყანასა" G, **ლევიტ. 25,9.** „იწყო **მიმოდადებად** სიტყჳსა მის" **მრ. 1,45.** იხ. დადება.

**მიმოდაზრუნვა** ზრუნვა, შრომა, გართობა: „მართა მიმოდაზრუნვიდა მრავლისათჳს მსახურებისა" **ლ. 10,40.** იხ. დაზრუნვა.

**მიმოდათესვა** «მიმოთესვა», გაბნევა, გაფანტვა; «განთესვა»: „ვითარ-იგი მიმოდასთესნა" pb.,—„ვითარ მიმოსთესნა ძენი ადამისნი" G, **II შჯ. 32,8;** „მიმოდაგთესნე თქუენ წარმართთა შოვრის" pb.,—„განგთესნე თქუენ წარმართთა შორის" G, **ლევიტ. 26,33.**

**მიმოდათესულ-ი** გაბნეული, გაფანტული: „ათორმეტთა ნათესავთა მიმოდათესულთა გიხაროდენ" **იაკ. 1,1.** იხ. დათესვა.

**მიმოდათრევა** თრევა: „უბრძანა... მიმოდათრევაჲ მისი ქალაქსა" **ფლმ. 295r.** იხ. დათრევა.

**მიმოდათქუმა** «მიმოდადება», მითხრობა; «მიმოუწყება»: „მიმოდათქჳთ საყჳრისა ჴმითა ყოველსა შინა ქუეყანასა" G,—„მიმოდასდვათ ნესტჳსა ჴმითა ყოველსა ქუეყანასა" pb., **ლევიტ. 25,9;** „უფალი მიმოდაითქუას წიგნითა ერისაჲთა" **ფს. 86,6;** „მიმოდათქჳთ საყჳრითა ყოველსა შინა ქუეყანასა" G,—„მიმოაუწყეთ ნესტჳთა ყოველსა ქუეყანასა" pb., **ლევიტ. 25,9.** იხ. დათქუმა.

**მიმოდამტაცებელ-ი** მიმტაცებელი: „იჴსენ გლახაკი ჴელთაგან ძლიერისათა... დავრდომილი მიმოდამტაცებელთაგან მისთა" **ფს. 34,10.** იხ. მიმოდატაცება.

**მიმოდაპკურება** «წთოლა», დაცვარვა, მოსხურება: „ღრუბელნი მიმოდააპკურებდედ სიმართლესა" I,—„ღრუბელნი წთოდედ სიმართლესა" O, **ეს. 45,8.** იხ. დაპკურება.

**მიმოდასლვა** მიმოსვლა: „ცუდად მიმოდავალნ და ეფეშუებინ" **მრთ. S. ოქრ.-მარხ. და იონ. 104,17.** იხ. დასლვა.

**მიმოდასტუანვა** «მიმოხედვა»: „მიმოდაისტუანვიდა იესუ, რაჲთამცა იხილა" C,—„მიმოიხედვიდა იესუ, რაჲთა იხილოს" **მრ. 5,32.** იხ. დასტუანვა.

**მიმოდატაცება** «მიმოტაცება», «იავარ-ყოფა»; ღელვით გვემა: „სიტყუაჲ და საქმჱ მისი, ვითარცა ფურცელი ქარისაგან, მიმოდაიტაცების" **მ. სწ. 237,20;** „მიმოდაიტაცებდეს მას ყოველნი თანა-წარმავალნი გზისანი" Ⴂ,—„იავარ-ყვეს იგი ყოველთა თანა-წარმავალთა გზისათა" Ⴀ, **ფს. 88,42;** „მიმოდავეტაცენით (მიმოვეტაცენით Ⴂ) ჩუენ ანდრიასა შინა" **საქ. მოც. 27,27.**

**მიმოდატაცებულ-ი** გაძარცული: „იხილა, ვითარ იყო ერი იგი წარტყუენულ და მიმოდატაცებულ" I, **ეს. 42,22.** იხ. დატაცება; შდრ. მიმოდამტაცებელი.

**მიმოდაფენა** «მიმოთესვა», გაშლა, გაფენა: „ვითარ მიმოსთესნა (მიმოდაფინნა M) ძენი ადამისნი" G, **II შჯ. 32,8.** იხ. დაფენა.

**მიმოდაქონება** «მიმოქონება», ჩამოტარება, მიმოტარება: „ესრჱთ მიმოდააქუნდა" **საქ. მოც. 27,17;** „მიმოდააქუნდა მათ შორის" M,—„მიმოაქუნდა ისრაჱლსა შორის" G, **ისუ ნ. 24,33.** იხ. დაქონება.

**მიმოდაღება** «მოღება», მოყვანა: „იწყეს... სნეულებისა მიმოდაღებად" C,—„იწყეს მოღებად... სნეულთა" DE, **მრ. 6,55.** იხ. დაღება.

**მიმოდაყოფა** დაყოფა, დარიგება: „მიმოდაყვენ, დააბრკოლენ იგინი ცხორებასა მათსა" **ფს. 16,14;** „მიმოდაყვენ ენანი მათნი" **ფს. 54,10;** „მიმოდაუყავ სამკჳდრებელი შენი" O, **ზირ. 30,24.** იხ. დაყოფა.

**მიმოდაწესება** «მიმოდაწუევა», დადება, დადგინება: „მიმოდააწესეს (მიმოდააწჳეს Ⴀ) წამებაჲ იგი" Ⴁ, **საქ. მოც. 8,25.** იხ. დაწესება.

**მიმოდაწუევა** «მიმოდაწესება», დადება: „მათ მიმოდააწჳეს (მიმოდააწესეს Ⴁ) წამებაჲ იგი" **საქ. მოც. 8,25.** იხ. დაწუევა.

**მიმოდახილვა** «მიხედვა», «მიმოხილვა», მიმოხედვა: „მიმოდაიხილა გარემო მისა" DE,—„მიხედა გარემო მისა" C, **მრ. 3,34;** „მიმოიხილეს" DE,—„მიმოდაიხილეს" C, **მრ. 9,8.** იხ. დახილვა.

**მიმოდაჭდომა** «მიმოდაბნევა», «მიმოგება», მიმოსვლა: „მიმოდაჭდეს (მიმოდაიბნინეს Ⴂ, მიმოეგნეს Ⴁ) და ახარებდეს სიტყუასა" **საქ. მოც. 8,4.** იხ. დაჭდომა.

**მიმოდება** მითხრობა, მოდება, «სიტყუვა»: „წარვედ და მიმოდევ სასუფეველი ღმრთისაჲ" **ლ. 9,60;** „უფროჲსად მიმოედებოდა სიტყუაჲ იგი" C, **ლ. 5,15;** „მიმომდებს ჩუენ ცოდვათათჳს სწავლისა ჩუენისათა" O,—„გუსიტყუავს ჩუენ ცოდვა სწავლულებისა ჩუენისა" pb., **სიბრძ. სოლ. 2,12.** იხ. დება.

**მიმოვალ, მიმოვედ/მიმოვიდა** იხ. მიმოსლვა.

**მიმოვლა** მიმოსვლა: „მიმოჰვლიდა ერი და შეჰკრებდა" G, **რიცხ. 11,7;** „მიმოვლო სახლსა მას იმიერ და ამიერ" O, **IV მფ. 4,35.** იხ. ვლა.

**მიმოვრდომა** მივარდნა იქით-აქეთ: „კარაული, უკუეთუ ებას ქუე მუტრუკი მისი, აქა და იქი მიმოვარდების" (!) **მ. ცხ. 200v.** იხ. ვრდომა.

**მიმოთესვა** «მიმოდათესვა», «მიმოდაფენა», დათესვა, გაბნევა: „ვითარ მიმოსთესნა (ვითარ-იგი მიმოდასთესნა pb.) ძენი ადამისნი" G,—„ვითარ-იგი მიმოდაჰფინნა ძენი ადამისნი" M, **II შჯ. 32,8;** „მიმოვსთესნე იგინი სოფლებსა შორის" O, **ეზეკ. 12,15;** „მიმოსთესნეს მკჳდრნი მისნი მის ზედა" I, **ეს. 24,1.** იხ. თესვა.

**მიმოთქუმა** «მოღაღადება», ქადაგება: „მიმოითქუეს (მოიღაღადეთ G) მიტევებაჲ ქუეყანასა ზედა" pb., **ლევიტ. 25,10.** იხ. თქუმა.

**მიმომავალ-ი** ვინც მიდი-მოდის: „იწყეს ვიეთმე მიმომავალთა მათ ჰურიათა... სახელის-დებად" **საქ. მოც. 19,13.** იხ. მავალი.

**მიმომორბედ-ი** იქით-აქეთ მორბენალი: „იხილა ეპიფანე... (ჭაბუკი ვინმე) აღტაცებულად მიმომორბედი" **საკითხ. წიგნ. 99,20.** იხ. მორბედი.

**მიმომსტოვრობა, მიმომსტორობა** ხედვა, მზერა, «ზედ-მოხილვა», «განსტუანა»: „სხედნი იგი განვიდოდეს და მიმოიმსტოვრობდეს მიმოსლვად“ O,—„ჭრელნი და სინიბნი გამოვიდეს და ზედ-მოიხილვიდეს გარე მოვლად“ pb., ზაქ. 6,7; „მიმოვიმსტორო ხილვად“ O,—„განვისტუანო ხილვად“ pb., ამბ. 2,1. იხ. მსტოვრობა, მსტორობა.

**მიმორბენა** გაქცევ-გამოქცევა: „ვითარცა ელვანი... მიმორბიედ“ O, ნაუმ 2,4. იხ. რბენა.

**მიმორორინება** მიმოსვლა: „მიმოვრორინებ უდაბნოსა ამას“ მ. ცხ. 442v. იხ. რორინება.

**მიმორყევა** მიმოხრა, თრთოლა: „აქა და იქი მიმოვირყევით და თანა-ვჰყვებით“ მ. ცხ. 371v.

**მიმორყევა** ღელვა, მღელვარება: „უკუანაჲსკნელი მისი მიმორყევა ბოროტ“ O, ეკლ. 10,13 იხ. რყევა.

**მიმოს-ი** ჯამბაზი: „მიმოსი ვინმე ვიდოდა გზასა“ მ. ცხ. 390v.

**მიმოსავალ-ი** სახეტიალო: „არცა უღირს ძიებაჲ... მიმოსავალთაჲ“ მ. ცხ 79r. იხ. მიმოსლვა.

**მიმოსატაცებელ-ი** «დატაცებული»: „გაზაჲ მიმოსატაცებელ იყოს“ O,—„ლაზაჲ დატაცებულ იყოს“ pb., სოფ. 2,4. იხ. მიმოტაცება.

**მიმოსლვა** «ქცევა», «მოვლა»: „მიმოვალნ ურწყულთა ადგილთა“ ლ. 11,24; „მიმოვიდოდა (იქცეოდა C) და ახარებდა ყოველსა მას ქალაქებსა“ საქ. მოც. 8,40; „მიმოხუალთ ზღუასა ზედა“ DE,—„მოჰვლით ზღუასა“ C, მთ. 23,15; „რომელნი გამოავლინნა უფალმან მიმოსლვად ქუეყანასა“ O, ზაქ. 1,10. იხ. სლვა; შდრ. მიმოსავალი.

**მიმოტაცება** «მიმოდატაცება», აკლება, მიხლა-მოხლა: „მიმოვეტაცენით (მიმოდავეტაცენით C) ჩუენ ანდრიასა შინა“ საქ. მოც. 27,27.

**მიმოტაცება** «ზრუნვა», დატაცება, ძარცვა-გლეჯა: „მიმოტაცებაჲ ჴრომისაჲ მოსცა ძეთა კაცთასა“ O,—„ზრუნვა ბოროტი მოსცა ღმერთმან ძეთა კაცთასა“ pb., ეკლ. 1,13; „მიეცნეს მამანი ჩუენნი ბაბილონელთა მახჳლსა და მიმოტაცებასა“ O, იუდ. 8,18.

**მიმოტაცებულ-ი** შერყეული, მიმოგდებული; წაღებული; მოტაცებული: „არა ვიყვნეთ... მიმოტაცებულ ყოველსა მას ქარსა მოძღურებისასა“ ეფეს. 4,14; „არმურნი, ქარითა მიმოტაცებულნი“ II პეტრე 2,17; „ძოვდენ მიმოტაცებულნი იგი ვითარცა ზუარაკნი“ I, ეს. 5,17. იხ. ტაცება.

**მიმოუწყება** «მიმოდათქუმა», შეტყობინება: „მიმოაუწყეთ ნესტჳთა ყოველსა ქუეყანასა“ pb.,—„მიმოდათქჳთ საყჳრითა ყოველსა შინა ქუეყანასა“ G, ლევიტ. 25,9. იხ. უწყება.

**მიმოფენა** მიმოდება: „მიმოეფინებოდა ჰამბავი მისი“ ლ. 4,37; „მიმოეფინებოდა სიტყუაჲ იგი უფლისაჲ ყოველსა მას სოფელსა“ საქ. მოც. 13,49. იხ. ფენა.

**მიმოფეშუება**: „ვითარცა აჩრდილნი რეცა მიმოეფეშუებიან“ Sin—11,57v. იხ. ფეშუება.

**მიმოქონება** «მიმოდაქონება», მიმოტარება: „მიმოაქუნდა ისრაჱლისა შორის“ G,—„მიმოდააქუნდა მათ შორის“ M, იხუ ნ. 24, 33; „მიმოაქუს იგი, ვიდრეცა ჰნებავს“ მ. ხწ. 176,9. იხ. ქონება.

**მიმოქროლა**: „იმარხავნ გონებასა თჳსსა, რაჲთა არა მიმოქროდის“ X 319v. იხ. ქროლა.

**მიმოქცევა** «შეცვალება», მიმოტანა; მიმოსვლა: „მიმოიქცევდეს პირსა მისსა“ O,—„შეცვალოს პირი თჳსი“ pb., ზირ. 12,19; „მიმოიქცევდეს პირსა“ მრთ. A. ანტ. დ. 30; „მიმოიქცევინ და ვალნ ვითარცა უჴორცოჲ“ მ. ცხ. 91v. იხ. ქცევა.

**მიმოქცეულება** «ერის-კრება»: „მიმოქცეულებათა ჰყოფს ძჳხად შენდა ამოს“ pb.,—„ერის-კრებას ჰყოფს შენ ზედა ამოს“ O, ამოს 7,10. იხ. ქცეულება.

**მიმოყვანება** მიმოყვანა: „არა ნუ გუაქუსა ჴელმწიფებაჲ დათა მათ ღედათა მიმოყვანებად“ I კორ. 9,5. იხ. ყვანება.

**მიმოჩქუეფა**: „რომელი მიმოჩქუეფნ ქუეყანისა საქმეთა“ Sin.—97,56v. იხ. ჩქუეფა.

**მიმოხედვა** «მიმოდასტუანვა», «მიმოხილვა»: „მიმოიხედვიდა იესუ, რაჲთა იხილოს“ DE,—„მიმოდაისტუახვიდა იესუ, რაჲთამცა იხილა“ C, მრ. 5,32; „მიხედა მათ“ C,—„მიმოიხილა მათა“ DE, მრ. 3,5. იხ. ხედვა.

**მიმოხილვა** «მიხედვა», «მიმოდახილვა», «აღხილვა», «მიმოხედვა», დათვალიერება: „მიმოიხილა მათა“ DE,—„მიხედა მათ“ C, მრ 3,5; „მიმოიხილეს“ DE,—„მიმოდაიხილეს“ C, მრ. 9,8; „მიმოიხილა (მიმოიხედვიდა var.) მარიამ მარჯულ და მარცხლ“ ლშ. შობ. 188,20; „მიმოიხილა ერისა ზედა“ G,—„აღიხილა ერი“ M, იხუ ნ. 8,10 იხ. ხილვა.

**მიმოხლდომა** როკვა, გოგმანი: „ფერჴითა მიმოხლდებოდიან“ მ. ცხ. 32r იხ. ხლდომა.

**მიმრთუმელ-ი** მიმტანი: „განვიდა ძმაჲ იგი მიმრთუმელი“ (I) იხ. მირთუმა.

**მიმსგავსება** დამსგავსება: „მიემსგავსე ეზეკია მეფესა“ ოქრ.-გურიტ. 227,22; „მიემსგავსა მიმცემელსა იუდას“ ატმ. 106,8.

**მიმსგავსება** «მსგავსება»: „მიმსგავსებაჲ საცხოვართაჲ“ O,—„მზგავსებაჲ ცხოველთა“ pb., სიბრძ. სოლ. 13,10.

**მიმსგავსებულ-ი** დამსგავსებული, მსგავსი, შესაფერისი: „მიმსგავსებულ არს იგი ძესა ღმრთისასა“ ჰებრ. 7,3; „მიმსგავსებულ ხართ სამარეთა“ C, მთ. 23,27; „დაჰბადოს ბუნებაჲ, მიმსგავსებული საქმესა თჳსსა“ გრ. ნოს.-კაც. აგებ. 148,23. იხ. მსგავსება.

**მიმსყიდველ-ი** მყიდველი: „თქუა მიმსყიდველმან მან... არა წარვილებ თჳნიერ ესრეთ“ ლიმ. 102,25. იხ. სყიდვა.

**მიმღებელ-ი** «შემწყნარებელი», ამყვანი: „საწყალობელ არს მიმღებელი ძალთა შენთაჲ“ O,—„საწყალობელ შემწყნარებელი ძეთა შენთაჲ“ pb., ბარ. 4,32. იხ. მიღება; წიგნის-მიმღებელი.

**მიმყვანებელ-ი** მიმყვანი: „გზაჲ იგი, ცხორებად მიმყვანებელი, იწრო და საჭირველ არს“ **მ. ხწ. 48,24.** იხ. მიყვანება.

**მიმყოვრება** «დაყენება», დაყოვნება: „არა მიამყოვრო მიცემაჲ მისი“ G,—„არა დააყენო აღსრულებაჲ მისი“ **M, II შჯ. 23,21.** იხ. მყოვარი.

**მიმცემელ-ი** მიმცემი, გამცემელი, გამცემი: „მიეცა სასწაული მიმცემელსა მას“ **მრ. 14,44;** „მიემსგავსა მიმცემელსა იუდას“ **ატმ. 106,13;** „არასადა მიმცემელ და მომღებელ იქმნენით სავაჭროსა“ **მრკ. 248v.** იხ. ცემა.

**მიმცნება, მიმცნობა** თქმა, ბრძანება, დაკვეთა; შეთვლა, გაგებინება: „მიუმცენ მწერალსა მას და ვარქუ“ **მ. ცხ. 68v;** „მიუმცნო მამასა თევდორეს“ **მ. ცხ. 71v;** „მიამცნო მისა და ჰრქუა“ **ლიმ. 5, 14;** „მიამცნო ყოველი, რაჲცა უთხრა“ **ბალ. 20,21.** იხ. მცნება.

**მიმძლავრება** ძალადობა, ძალმომრეობა: „უკუეთუ ვისგანმე მივიმძლავრნეთ და უსამართლოდ დავისაჯნეთ“ **მ. ხწ. 166,1.**

**მიმძლავრებულ-ი** ჩაგრული; «დაწუნებული», «დაჭირვებული»: „ჯუარი დამშჯელი არს მძლავრთაჲ და მჴსნელი მიმძლავრებულთაჲ“ **მ. ხწ. 219,3;** „იჴსენით მიმძლავრებული“ **pb.,**—„იჴსნიდით დაწუნებულსა“ **O, ეს. 1,17;** „ქალაქნი კაცთა მიმძლავრებულთა, მოშიშთა შენთანი, გაკურთხევდენ შენ“ **pb.,**—„ქალაქნი კაცთა დაჭირვებულთანი გაკურთხევდენ შენ“ **O, ეს. 25,3.** იხ. მძლავრება; შდრ. მიმმძლავრებელი, მიუმძლავრებელად.

**[მიმწდომობა]** იხ. წდომა; შდრ. ზედ-მიმწდომობა.

**მიმწუხრ-ი** ზზ. «მწუხრი», სალამოს: „შესწირონ... ზოგი მისი განთიად და ზოგი მისი მიმწუხრი“ G,—„შეწირონ... ზოგი მისი განთიად და ზოგი მისი მწუხრი“ **O, ლევიტ. 6,20;** „მოვიდეს... მიმწუხრი“ **O, დაბ. 19,1;** „ყორანნი მოართუმიდეს მას პურსა განთიად და ჴორცსა მიმწუხრი“ **O, III მფ. 17,6;** „მოვიდოდა საქმით თჳსით ველით მიმწუხრი (მწუხრი M)“ **G, მსჯ. 19,16.** იხ. მწუხრი.

**მიმწუხრ-ი** სალამო; «მწუხრი»: „ვითარცა იყო მიმწუხრი“ **მრკ. 253v;** „განთიადითგან მიმწუხრამდე“ **საქ. მოც. 28,23;** „მიმწუხრი იყო დღჱ იგი“ **სბსტ. 135,8;** „ცისკარსა მსგავს არს სიყრმე შენი, და სამხარსა—სიჭაბუკე შენი, და მიმწუხრსა მსგავს არს სიბერე შენი“ **მ. ხწ. 257,6;** „სცხო მათ... ზოგი მისი განთიად და ზოგი მისი მწუხრი (მიმწუხრი G)“ **O, ლევიტ. 6,20.** იხ. მწუხრი.

**მიმწუხრად** სალამოს: „დააწვინნა აქლემნი... მიმწუხრად“ **O, დაბ. 24,11.** იხ. მიმწუხრი.

**მიმწუხრება** დაღამება: „უკუეთუ დაეგო ძმასა შენსა პირველ მიმწუხრებისა“ **მ. ხწ. 81,17.** იხ. მიმწუხრი.

**მიმხადელ-ი** დამპატიჟებელი: „არა გასწრაფებენ თქუენ მიმხადელნი პურად“ **ბ. კეხ.-ექუს. დღ. 121,19** იხ. ხადა.

**მიმხუეჭელ-ი** მიმგლეჯი: „რაჲთა... მომცეს ძალი შენდობად ყოველთა შემცოდებელთა ჩუენთა და მიმხუეჭელთა“ **მ. ხწ. 165,33.** იხ. მიხუეჭა.

**მიმჭდელ-ი** მომთხოვნელი: „დაცხრომილ არს მიმჭდელი იგი“ **I, ეს. 14,4;** „ნუცა მიხილვენ მეზუერნი და მიმჭდელნი“ **თომა მოც. 19,18;** „ღმერთი იყავნ მიმჭდელ აღნათქუემისა შენისა“ **ბალ. 161,22.** იხ. მიჭდა.

**მიმჭცოანება** დაბერება, გაჭაღარავება: „მიმჭცოანებადმდე და სიბერედმდე... ნუ დამაგდებ მე“ **ფს. 70, 18.** იხ. მჭცო(ვ)ანება.

**მინა** (მინაჲსა): „დავასუენე ხატი წმიდისა გიორგი მთავარმოწამისაჲ, ოქროჲსაჲ მინაჲთა“ **A—484,315.**

**მინდობა** დანდობა, დაკისრება, მიცემა, გადაცემა: „ნუ მიენდვები თავს-მდებსა მისსა, რამეთუ მიენდვის და უტყუის“ **მ. ხწ. 304,27;** „ყოველივე უკუე სასოებაჲ შენი მიანდვე უფალსა“ **მ. ცხ. 281r;** „ყოველივე უკუე ცხორებაჲ და საქმე სახიერსა მას მივანდოთ მეფესა“ **მ. ცხ. 281r;** „მიენდვე ღმერთსა და ყოველი თხოვაჲ შენი მოგეცეს“ **H—622, 11v.**

**მინდობა** დანდობა, დაკისრება: „ჩუენთა საქმეთა ღმრთისაჲ ჟამს მინდობაჲ“ **მ. ცხ. 281r;** „მინდობაჲ სოფლისა საფასეთა მსგავს არს მიყრდნობასა ლერწმისა დაჩეჩქჳლისასა“ **მ. ხწ. 188,18.**

**მინდობილ-ი** «უზრუნველი», დაიმედებული: „ბანაკი იყო მინდობილ“ G,—„ბანაკი იგი მათი უზრუნველ იყო“ **M, მსჯ. 8,11;** „მინდობილ ვარ თქუმულთა სულისა წმიდისათა“ **მ. ხწ 75,30.** იხ ნდობა; შდრ. მისანდობელი.

**მინდორ-ი** ველი: „ივლტოდა იგი მინდორსა მას შამბოანსა“ **მ. ცხ. 248v;** „მოიღეთ ძელი მინდორით“ **მ. ცხ. 433v.**

**მინინო** იხ. მიმინო.

**მინიჭება** მიცემა, ჩუქება, ბოძება: „მიანიჭა მას სახელი“ **ფლპ. 2,9;** „დასჯილთა თავისუფლებასა მიანიჭებს“ **ეპ. კჳპრ.-დაფლვ. 92v;** „ნიჭსა კეთილსა მიგანიჭებ თქუენ“ **O, იგ. სოლ. 4,2.** იხ. ნიჭი; შდრ. მიმნიჭებელი.

**მინქრევა:** „ვითარცა მტუერი... სხუათა და სხუათა მიმართ მიინქრევის და მივარდების“ **A—92,366.** იხ. ნქრევა.

**მიპარვა** გაქურდვა, მოპარვა, გაპარვა: „დაჰფალ იგი... და უკუნისამდე ვერვინ მიგპაროს იგი“ **მ. ხწ. 89,20;** „ჭურჭელი მიჰპარეს მას“ **საკით. წიგნ. II 72,20;** „ვითარ-იგი მიიპარნეს ჟამნი ჩემნი... ვერ გულისხმავყავ“ **საკით. წიგ. II 53,14.** იხ. პარვა.

**მიპკურება** «პკურება», მისხურება, მიფრქვევა: „მიაპკუროს განწმედილსა ზედა“ G,—„აპკუროს განწმედილსა მას“ **pb., ლევიტ. 14,7.** იხ. პკურება.

**მიპყრობა** მიწოდება, მიშვერა, მირთმევა, მიბრუნება, მიცემა: „მიუპყრა ჴელი მისი მათ და თითოეულსა ძმასა ულოცვიდა“ **განხ. ი. 199,28;** „მიუპყრიან მას ძმარი“ **C, ლ. 23,36;** „მიუპყრა მათ ფასი“ **საქ. მოც. 8,18;** „მიუპყრას მცემელსა ღაწჳ თჳსი“ **O, გოდ. იერემ. 3,30;** „მიუპყარ შენი ერთიცა“ **მთ. 5,39;** „მიუპყრეს მას... თაფლისა გოლი“ **ლ. 24,42;** „არა მიუპყრნეთ სასმენელნი ჩუენნი ფანდურთა“ **მ. ხწ. 210,4.** იხ. პყრობა.

**მირაკან-ი** იხ. მიჰრაკანი.

**მირბენა** მიმართვა, გაქცევა: „მიირბინა სამოელ და გამოიყვანა საული მიერ“ **O, I მფ. 10,23.** იხ. რბენა.

**მირბოლა** გაქცევა, მირბენა: „მირბიოდა ერთი მათგანი" **მთ. 27,48;** „სიხარულითა დიდითა მირბიოდეს" **მთ. 28,8;** „მირბიოდეს მოსიკუდიდ" **მსკ. 55,3.** იხ. რბოლა.

**მირდომა** იხ. მივრდომა.

**მირეონება** ანგარება, ხარბობა; «მიხრიონება», «ჰანგრობა»: „ყოველნი მიჰრეონებდეს (მიხრიონებდეს I) ანგაჰრებასა" O,—„ყოველნივე ჰანგრობენ ანგრებსა" pb., **იერემ. 8,10.** იხ. რეონება/რიონება.

**მირთუმა** «შეწირვა», მირთმევა, მიტანა, მიყვანა, «მიყვანება»; «მიღება»: „მიართუა მსხუერპლი" G,—„შეწიროს მსხუერპლი" O, **ლევიტ. 2,8;** „მიართუა დედასა თჳსსა" **მთ. 14,11;** „მიართუა ძღუენი ეგლომსა მეფესა" G, **მსჯ. 3,17;** „სიტყუაჲ იგი გარდამრჩ მიართჳან მოსეს" O, **გამოსლ. 18,26;** „მიართუნენ იგინი მღდელსა" O,—„მიიყვანნეს იგინი მღდელისა" G, **ლევიტ. 5,7;** „მიართუას იგი მღდელსა მას" O,—„მიიღო იგი მღდელისა" G, **ლევიტ. 5,12.**

**მირთუმა** მიტანა: „დავჰვედრი მირთუმაჲ წყლისაჲ" **მ. ცხ. 183r.** იხ. რთუმა; შდრ. მიმრთუმელი, სიტყჳს-მირთუმა.

**მირიდება** «უგულებელს-ყოფა», «მორიდება»; გამოცლა: „უკუეთუ მირიდებით მიარიდნენ მკჳდრთა მის ქუეყანისათა თუალნი მათნი კაცისა მისგან" G,—„უკუეთუ უგულებით უგულებელს-ყონ თუალითა მათითა მკჳდრთა მათ ქუეყანისათა კაცისა მისთჳს" pb., **ლევიტ. 20,4;** „მიჰრიდა დი ლახუარი იგი შეჰმშჭუალა კედელსა" O, **I მფ. 19,10;** „მხილებასა მიჰრიდა გულმან ჩემმან" O, **იგ. სოლ. 5,12;** „თუ მიჰრიდო, ვერ დაითმინოს" O, **ზირ. 12,14;** „რომელმან მოჰრიდა გინებასა" O,—„რომელმან მიჰრიდა გინებასა" pb., **იგ. სოლ. 20,3.**

**მირიდება** «უგულება», მორიდება: „უკუეთუ მირიდებით მიარიდნენ მკჳდრთა მის ქუეყანისათა თუალნი მათნი კაცისა მისგან" G,—„უკუეთუ უგულებით უგულებელს-ყონ თუალითა მათითა მკჳდრთა მათ ქუეყანისათა კაცისა მისთჳს" pb., **ლევიტ. 20,4.** იხ. რიდება.

**მირულება** მითვლემა, მიძინება: „მიერულა ყოველთა" **მთ. 25,5;** „ვითარცა მიერულა მას ძილითა ჳშირითა" **საქ. მოც. 20,9;** „მიერულა სულსა ჩემსა მოწყინებითა" **ფს. 118,28;** „მიირულის მცირედ მჯდომარემან" **მ. ცხ. 107v;** „ოდეს მესმის კითხვაჲ წიგნთაჲ, მიმერულის" **მ. სწ. 262,14.**

**მირულებულ-ი** «მრულალი»: „მითხრობა მირულებულისა მიმთხრობელი ცოფისა" pb.,—„უთხრობნ იგი მრულალთა, რომელი უთხრობნ ცოფსა" O, **ზირ. 22,9.** იხ. რულ(ილ)ი.

**მირქუმა** შეთვლა: „წარსცა ბერისა და მიჰრქუა" **ლიმ. 11,30.** იხ. რქუმა.

**მირჩოლა** სმენა, გაგონება, ყურადღება, დამორჩილება: „არა მიერჩდა ამესია" O, **IV მფ. 14,11;** „მიერჩდი და ისმინე წუთ ერთ" **ოქრ.-მარხ. და იონ. 104,25;** „ბარნაბაცა მიერჩდა მათსა მას ორგულებასა" **გალ. 2,13.** იხ. რჩოლა.

**მის-ი** «თჳსი»: „თანა-ედვა მისი ასი დრაჰკანი" **მთ. 18,28;** „მისდევდეს მას მოწაფენი მისნი" C,—„მოჰსდევდეს მას მოწაფენი თჳსნი" DE **მრ. 6,1;** „რჩულსა უფლისასა არს ნებაჲ მისი" **ფს. 1,2.** იხ. მის.

**მისაგებელ-ი** სანაცვლო, სამაგიერო: „მიაგე მისაგებელი მათი მათვე" **ფს. 27,4;** „მისაგებელი ცოდვილთაჲ იხილო" **ფს. 90,8;** „მისაგებელსა იგი მიაგებს" I, **იერემ. 51,6;** „მისაგებელისაებრ მისისა მიაგოს მას" O, **იგ. სოლ. 19,17.** იხ. მიგება.

**მისათუალველ-ი** მისაღები, შესაწყნარებელი: „არა მისათუალველ არს თქუენგან" G, **ლევიტ. 22,20.** იხ. მითუალვა.

**მისათხრობელ-ი** საამბო, სალაპარაკო: „იყო შენ მუნ საბასრობელად და იგავად და მისათხრობელად" pb., **II შჯ. 28,37.** იხ. მითხრობა; ძნიად-მისათხრობელი.

**მისალტოლავ-ი, მისალტოლველ-ი** «შესავედრებელი», თავშესაფარი: „მისცენით ქალაქნი მისალტოლავნი (შესავედრებელთანი M)" G, **ისუ ნ. 20,2;** „მისალტოლველად (შესავედრებელად pb.) იყვნენ თქუენდა, შესალტოლავად მუნ კაცის-მკლველისა" G, **რიცხ. 35,11.** იხ. მილტოლვა.

**მისან-ი** კუდიანი, გამომცნობელი, მკითხავი; «მსახრვალი»; «მეწამლე»: „მისანნი ხილვასა ტყუვილისასა და საჩუენებელსა ნაცილსა იტყოდეს" O, **ზაქ. 10,2;** „საკიცხელ იყვნენ მისანნი" O, **მიქ. 3,7;** „საიდუმლოსა მას, რომელსა იკითხავ, მეფჱ, არა არს ბრძენთა და მოგუთა და მისანთაჲ და გაზარინელთაჲ თხრობად" O,—„საიდუმლოჲ, რომელსა მეფე იკითხავს, არა არს ბრძენთა, მოგუთა, მსახრვალთა, ღაზარინელთაჲ მითხრობად" pb., **დან. 2,27;** „მისანი მოკლა" G, **ისუ ნ. 13,22;** „იყო... ერთი მისანი (დედაკაცი), შეულოცვიდა იგი და დაუწერდა, დაწერილსა მკერდსა მოჰკიდებდა" **x 360v;** „მისანთა ცოცხალთა ყოფად ნუ დაუტევებთ" pb.,—„მეწამლეთა ნუ ეზურგებით" O, **გამოსლ. 22,18** იხ. მისნობა/მისნვა, სამისნობელი.

**მისანდობელ-ი** სარწმუნო: „დაიპყრნა მისანდობელად თჳსად" **ქ. ცხ. 38,12.** იხ. მინდობა.

**მისატაცებელ-ი** წასართმეველი: „არა მიეცნენ ჩჩჳლნი მათნი მისატაცებელად" O, **ივდ. 4,10.** იხ. მიტაცება.

**მისაქცეველ-ი** მოსაბრუნებელი: „მისა მიმართ იყო მისაქცეველი მათი" O, **ზირ. 16,31.** იხ. მიქცევა.

**მისაყოფელ-ი** «განსაჴოცი»: „დაბურონ... ბაზმაკნი მისნი და მარწუხნი მისნი და მისაყოფელნი მისნი" G,—„შებურონ სასანთლე იგი ...მოსაქლუნი მისი და განსაჴოცი მისი" pb., **რიცხ. 4,9.** იხ. მიყოფა.

**მისაცემელ-ი** «საცემელი», გამოსაღები, ძღვენი, საჩუქარი, ქრთამი: „იცით მისაცემელი (საცემელი C) კეთილი მიცემად შვილთა თქუენთა" **ლ. 11,13;** „მხიარულად მისაცემელი უყუარს უფალსა" **II კორ. 9,7;** „ნუ დრო-უყოფ მისაცემელსა ნაკლულევანისათჳს" O, **ზირ. 4,3;** „განვაწესე... სამკჳდრებელი მისი მისაცემელად ოჴრებისა" O, **მალ. 1,3;** „მისაცემელად ეფრემ მიიღოს" O, **ოვსე 10,6.** იხ. მიცემა.

**მისგან-ი** იქაური: „მისგანი შენ არა ჰშჭამო" O, **IV მფ. 7,2.**

**მისგანად** მის გამო, მისთვის: „იგინი არა მლევან არიან, არამედ მისგანადცა...“ **მრთ.** D. **ოქრ.-პეტრე და ელია 316**. იხ. იგი.

**მისებრვე** მის მსგავსადვე: „მისებრვე მეძავი არს“ H—**622,29r**. იხ. იგი.

**მისთაგან-ი** «თჳსთაგანი»: „წარავლინნა იესუ ორნი მოწაფეთა მისთაგანნი“ DE,—„წარავლინნა ორნი მოწაფეთა თჳსთაგანნი“ C, **მთ. 21,1** იხ. იგი.

**მისთანა-ჲ** ვინც მასთან არის: „ოდეს-იგი შეემშია და მისთანათა მათ“ **მთ. 12,3**; „იწყოს გუემად მისთანათა მათ მონათა“ DE, **მთ. 24,49**.

**მისთანა-ჲ მონა-ჲ** «მონა-მოყუასი»: „იწყოს გუემად მისთანათა მათ მონათა“ DE,—„იწყოს გუემად მონამოყუასთა მათ თჳსთა“ C, **მთ. 24,49**. იხ. თანაჲ, მონა.

**მის-კერძო-ჲ** «თჳსი», მახლობელი, მისიანი: „ესმა მისკერძოთა მათ“ DE,—„ვითარ ესმა თჳსთა მათ“ **მრ. 3,21**; „რომელნი-იგი მის კერძონი არიან“ O, **ეზეკ. 37,16**. იხ. კერძო.

**მისლვა** «მიგუალ-», «სლვა», «განსლვა», «რორინება», «მიტონტმანება», მისვლა, «მიდგომა»: „მივედ!“ DE,—„მიგუალე!“ C, **მრ. 1,44**; „რაჟამს მიხჳდოდე (განხჳდოდე M) წყობად მადიამისა“ G, **მსჯ. 8,1**; „მივალ მწირობად“ M, — „ვრორინებ დამკჳდრებად“ G, **მსჯ. 17,9**; „ვიდრე მე მივიდოდი“ (მივტონტმანებდი C), სხუა ჩემსა უადრეს შთაჴდის“ DE, **ი. 5,7**; „მე მივალ მამისა ჩემისა“ **ი. 16,16**; „მივედ და ჴმა-ყავ წინაშე მეფისა“ **ფლკტ. 147,6**; „ნუ მიუვალ მას ორგულებით“ O, **ზირ. 1,35**; „მი-რაჲვიდოდეს იგინი ნავითა“ **ლ. 8, 23**. „**მისლვად** კუალსა მათსა“ M,—„სლვად შემდგომად ღმერთთა სხუათა“ G, **მსჯ. 2,19**.

**მისლვა ღმრთისა** გარდაცვალება: „ღმრთისა მივიდა“ **ი.-ე. 22,7**; „შეისუენა და ღმრთისა მივიდა“ **ი.-ე. 25,32**. იხ სლვა; შდრ. ზედა-მისლვა, მისრული.

**მისმენა** სმენა, შეტყობა: „მიესმა სახლსა ფარაოჲსსა“ O, **დაბ. 45,2**; „მიესმა მათ, რომელნი-იგი ძიებად გამოსრულ იყვნეს“ **ანდ.-ანატ. 192,5**; „მიესმოდა ჴმაჲ იგი შორიელთა ადგილთა“ O, **II ეზრა 3,13**. იხ. სმენა.

**მისმიერ-ი** მისიანი, მისეული, მახლობელი: „ვერ განარინოს უღმრთომან მისმიერი იგი“ O, **ეკლ. 8,8**. იხ. მიერ

**მისნობა, მისნვა** შეტყობა (მომავლისა), კუდიანობა, მარჩიელობა; «ზმნობა»: „მიმისნე ულუკებითა შენითა“ O, **I მფ. 28,8**; „წინაწარმეტყუელნი მისნი ვეცხლითა უმისნიდეს“ O, **მიქ. 3,11**; „მრავალნი მისნობენ ცისა ქცევასა“ H—**341,796**; „არცა მფრინველთა იმისნვიდეთ“ G,—„ნუცა ქათმითა იზმნით“ pb., **ლევიტ. 19,26**.

**მისნობა** მსახვრალობა, წინასწარ ცნობა, მკითხაობა, «პითონი»: „სარეწავი დიდძალი შეუვიდოდა უფალთა მისთა მისნობითა მისითა“ **საქ. მოც. 16,16**; „დადგეს მეფჱ ბაბილოვნისაჲ... თავსა ზედა ორთა გზათასა მისნობად მისნობისა“ O, **ეზეკ 21,21**; „მისნობანი და სიზმარნი ამაო არიან“ O, **ზირ. 31,5**; „მისნობასა არა იმისნვიდეთ“ I, **ეზეკ. 13,23**; „მისნობდეს მისნობასა და იზმნიდეს ზმნასა“ O, **IV მფ. 17,17**; „სადა არიან თქუენნი იგი მისნობანი“ **მრთ.** A, **ანტ. დ. 31**; „(მჴევლისა) თანა იყო სული პითონი, რომელ არს მისნობისაჲ“ **საქ. მოც. 16,16**. იხ. მისანი.

**მისრულ-ი** მისული: „იგინიცა მისრულ იყვნეს დღესასწაულსა მას“ **ი. 4,45**; „მრავალგზის მისრულ იყო მუნ იესუ“ C, **ი. 18,2**. იხ. მისლვა.

**მისრულება** შესრულება: „მიუსრულენ მაღალსა აღნათქუემნი შენნი“ **ფს 49,14**. იხ. სრულება.

**მისურილ-ი** სურვილი, წადილი: „რომელთა სუან ჩემგან, მუნვე მიჰსუროდის“ O, **ზირ. 24,29**. იხ. სურილი.

**მისყიდა** ყიდვა, შეძენა, გაყიდვა: „მიგყიდის თქუენ ჴელთა მტერთა თქუენთასა მონად და მჴევლად, და არავინ იყოს, რომელმანცა მიგიყიდნა თქუენ“ M, **II შჯ. 28,68**; „მიჰყიდენით ძეთა იონთასა“ O, **იოვ. 3,6**; „მიიყიდა იგი პეტეფრე... მზარაულთ-მთავარმან“ O, **დაბ. 39,1**.

**მისყიდა** გაყიდვა: „ვერ ჴელ-ეწიფების მისყიდად მისა“ O, **გამოსლ. 21,8**. „იყოს **მისყიდული** იგი მომგებელისა მისისა“ G, **ლევიტ. 25,28**. იხ. სყიდა.

**მისწორება** შეყრა, შეჭიდება: „მივესწორე დასა ჩემსა და შეუძლე“ O, **დაბ. 30,8** იხ. სწორება.

**მისწრაფა, მიწრაფა** მისწრაფება, ჩქარობა, მიშურება: „მიისწრაფდა გულს-მოდგინედ სიხარულით ქორწილისა მის (აღსრულებად)“ **რიფს. 163,22**; „რასა მიისწრაფი აბანოდ დღეს?“ **მრთ.** S, **ოქრ.-მარხ. და იონ. 110,22**; „მიისწრაფე ბანაკად და მიართუ ძმათა შენთა“ O, **I მფ. 17,17**; „მიისწრაფა კარად ეკლესიისა“ **იზტ. 116,6**; „აღმჴედრდი მალიად ჰუნესა შენსა და მიისწრაფე სრბით გზასა მას“ **მ. ცხ. 397v**; „რაჟამს კაცი დასნეულდის, მიისწრაფინ მისანთასა“ **მ. სწ. 47,24**; „მოგუთა მათ ადრე მიიწრაფეს“ **იზტ. 117,2**; „მიიწრაფე სახიდ შენდა“ O, **ზირ. 35,15**. იხ. სწრაფა/წრაფა.

**მისწრება, მისწრობა** მიწევნა, დროზე მისვლა, დასწრება: „წარვიდეთ და ნუთუ ვითა მივესწრნეთ ბერსა“ **მ. ცხ. 181v**; „ნუმცა მიგისწრობენ სასუფეველად მეზუერენი“ **მ. სწ. 4,24**; „მიუსწრვე მშჳდობისა ყოფად“ **მ. სწ. 41,14**.

**მისწრებულ-ი, მისწრობილ-ი** მისული: „უკუეთუმცა არა გესწრაფა და მისწრებულ იყავ მისდა“ **მ. ცხ. 397v**; „მისწრობილი იგი სიცრუვე დანერგულ იყო გულთა შინა მათთა“ **ბალ. 109, 27**. იხ. სწრება.

**მისხმა** მირეკა; მიყრა: „ოდეს იგი მიისხმოდიან ვითარცა საცხოვარნი“ **მ. სწ. 16,23**; „მიასხა მიწაჲ საფლავსა“ **ლიმ. 136,10**. იხ. სხმა.

**მისხურება** «პკურება»: „მიასხურა სისხლი მისი კედელთა მათ“ O, **IV მფ. 9,33**; „მიასხუროს ზეთისაგან თითითა თჳსითა“ G,—„აპკუროს თითითა“ pb., **ლევიტ. 14,16**. იხ. სხურება.

**მიტაცება** მოტაცება, წართმევა: „მძლავრნი მიიტაცებენ მას“ **მთ. 11,12**; „მჴეცმან ბოროტმან მიმტაცა იოსებ“ O, **დაბ. 37,33**; „ვინ მიმტაცა შენ ჩემგან?“

ფლკტ. 142,17; „ნუმცა მიგუტაცებს კრავსა“ რიფს. 164,29; „მიიტაცნეს ვითარცა სამწყსოჲ, წარტაცებული მტერთაგან“ O, ბარ. 4,26.

**მიტაცება** წართმევა, წაგლეჯა: „არა მიჰხედნეს... არცა მიტაცებასა საუნჯეთასა“ ვარდ. 86,3.

**მიტაცებულ-ი** წართმეული: „განარინეთ მიტაცებული ჴელისაგან მავნებელისა მისისა“ I, იერემ. 22,3. იხ. ტაცება; შდრ. მისატაცებელი.

**მიტევება, მიტეობა** «დატევება», მიშვება, ნების დართვა, პატივება, შენდობა: „მიუტევეს მათ“ C,—„დაუტევეს მათ“ DE, მრ. 11,6; „რომელთა მიეტევნეს უშჯულოებანი“ ჰრომ. 4,7; „ნუ შეუნდობთ მათ, ნუცა მიუტეობთ“ O, II ეზრა 4,22; „ორთავე (თანამდებთა) მიუტევა“ ლ. 7,42; „არღარა მიგიტევნე ცოდვანი თქუენნი“ I, ეს. 1,14; „მოწყალებამან მიუტევნის ცოდვანი“ O, ზირ. 3,33; „მიუტევეს მათ“ C,—„დაუტევეს მათ“ DE, მრ. 11,6.

**მიტევება** «მოტევება», პატივება: „წარჰძღუე წინაშე პირსა უფლისასა... მიტევებად ცოდვათა მათთა“ C,—„წარჰძღუე შენ წინაშე პირსა უფლისასა... მოტევებითა ცოდვათა ჩუენთაჲთა“ DE, ლ. 1,77; „განამრავლნა მიტევებანი იგი მისნი“ O, ზირ. 18,11; „არა ისმინეთ ჩემი თქუმად მიტევებაჲ კაცად-კაცადმან ძმასა თჳსსა“ I, იერემ. 34,17.

**მიტევებულ-ი** ნაპატიები: „მიტევებულ არიან ყოველნი ცოდვანი შენნი“ მ. სწ. 138,3. იხ. ტევება.

**მიტევება** გამოდგომა, მიჭრა, მისევა, მიშვება: „ვითარცა მგელი რაჲ მიეტევებინ სადგურსა კრავთასა“ მსკ. 29,22; „მიეტევნეს მას ზედა“ ფლკტ. 152,28; „მიეტევა ზედა საჴედარსა ზედა“ თევდ. 553; „მიეტევნეს ზედა მტერთა მათთა“ ვრდ. 92,19. იხ. ტევება; შდრ. მიუტევებელი.

**მიტონტმანება** «მისლვა», ძნელად სიარული, ტორტმანი: „ვიდრე მე მივტონტმანებდი (მივიდოდი DE), სხუაჲ ჩემსა უადრეს შთაჴდის“ ი. 5,7. იხ. ტონტმანება.

**მიტრა** «ვარშამაგი», თავდასაბურავი: „დასდვა მიტრაჲ თავსა ზედა მისსა“ G,—„დაბურა ვარშამაგი თავსა მისსა“ O, ლევიტ. 8,9.

**მიტყუენვა** ტყვედ წაყვანა: „მოაქცინენ გულნი თქუენნი ქუეყანად, რომელსა მიეტყუენნენ“ O, III მფ. 8,47. იხ. ტყუენვა.

**მიუაჩრდილებელ-ი** მუდამ ნათელი; ჩრდილმიუდგომელი: „მას საუკუნესა იყოს იგი ნათელსა შინა... მიუაჩრდილებელსა“ მ. სწ. 252,12. იხ. მიაჩრდილება.

**მიუდრეკელ-ი** გადაუხრელი, მიუქცეველი: „დაუბადებიან ღმერთსა... წმიდად და უბიწოდ და რაჲთურთით ყოვლად მიუდრეკელად“ მ. ცხ. 437v. იხ. მიდრეკა.

**მიუთხრობელ-ი** უთქმელი: „ღმერთი უცნაური, მიუწდომელი და მიუთხრობელი“ დიონ. 145,19; „შუებად მიუთხრობელსა მას ცხოვრებასა“ მსკ. 52,19; „მიუთხრობელი ზარი და გამოუთქუმელი შიში“ მ. სწ. 282,25. იხ. მითხრობა.

**მიუკუნისამდე** იხ. უკუნისი.

**მიუმძლავრებელად** მიმძლავრების გარეშე: „მომეც მე, უფალო, გზაჲ... მიუმძლავრებელად თანა-წარსლვად“ განს. ი. 201,15. იხ. მიმძლავრება.

**მიუტევებელ-ი** აუცილებელი, საჭირო: „შეუძლებელ და მიუტევებელ ცოდვაჲ იგი არს“ ოქრ.-მარხ. და იონ. 103,36. იხ. მიტევება.

**მიუცვალებელ-ი** არშემნაცვლებელი: „შეუცვალებელი ჟამთაგან და მიუცვალებელი ადგილითი-ადგილად“ ბალ. 60,3. იხ. მიცვალება.

**მიუწდომელ-ი, მიუწთომელ-ი** მიუწვდომელი: „მადლობდა მიუწდომელთა მათ საკჳრველებათა ღმრთისათა“ მსკ. 49,21; „ღმერთი ჩუენი ნათელი არს მიუწდომელი“ მ. სწ. 193,24; „ნათელსა მყოფ არს მიუწდომელსა“ I ტიმ. 6,16; „მიუწთომელითა სახიერებითა თჳსითა... გამოაჩინებს“ ი.-ე. 12,5. იხ. მიწ(უ)დომა.

**მიუწიფებელ-ი** მიუწევნელი: „გამოაჩინე ჩემ ზედა მიუწიფებელი შენი კაცთ-მოყუარებაჲ“ საკითხ. წიგ. II 48,3. იხ. მიწიფება.

**მიუწყება** შეტყობინება: „მიაუწყეთ ესე მეფესა“ O, II მფ. 17,16; „მიაუწყენ სამართალნი შენნი იაკობსა“ იპ. რომ.-კურთხ. მოხ. 152,11. იხ. უწყება.

**მიფარვა** «დამალვა»: „მიეფარა მათგან“ C,—„დაემალა მათგან“ DE, ი. 12,36. იხ. ფარვა.

**მიფენა** «მოფენა», დაბნევა, დაფანტვა, გაშლა, დაღვრა: „მიჰფინე (მოჰფინე C) მის ზედა სირცხჳლი“ ფს. 88,46; „მივჰფინო სულისაგან ჩემისა ყოველსა ზედა ჴორციელსა“ საქ. მოც. 2,17; „მიჰფინნა მათ ზედა წყალობანი იგი მისნი“ O, ზირ. 18,9; „მიჰფინა ნაცარი მათი საფლავსა“ O, IV მფ. 23,6.

**მიფენილ-ი** გაშლილი: „მიფენილ არს ნათელი სარწმუნოებისაჲ მაგის ყოველსა ზედა, ვითარცა მზის-თუალისაჲ“ ფლკტ. 152,9. იხ. ფენა.

**მიქონება** «მიღება», მიტანა: „თჳსი მარცუალი მიაქუნ“ ფიზ. XV,8; „მიაქუნდა შემდგომად იესუჲსა“ DE,—„მიღებად კუალსა იესუსა“ C, ლ. 23,26; „მიაქუნდეს კიდედ მღინარისა“ სბსტ. 141,20. იხ. ქონება.

**მიქონოდ-ი, მიქონოთ-ი, მიქონიოთ-ი** იხ. მექონოთი.

**მიქუმა** აყვანა: „მიიქუა დედაკაცმან მან ყრმაჲ იგი“ O, გამოსლ. 2,9; „მიიქუ ყრმაჲ ეგე“ O, IV მფ. 4,36. იხ. ქუმა.

**მიქცევა** «გარდაქცევა», «გარე-მიქცევა», «დამოქცევა» «უკუნ-ცემა», «მიდრეკა», «განწურთა», მიბრუნება, მიხრა, მიმხრობა, «მოქცევა»: „არა მიაქციოთ მარჯუნ ანუ მარცხნ“ G,—„არა გარდააქციოთ მისგან მარჯულ ანუ მარცხლ“ M, იხუ ნ. 23,6; „მიქცევით მივიქციო (გარე მიქცევით გარე-მივაქციო M) პირი ჩემი მათგან“ G, II შჯ. 31,18; „მიაქცია... ვეცხლი“ DE,—„უკუნ-სცა... იგი“ C, მთ. 27,3; „მიაქცია სამსონ ხილვად... ლომის-ლეკჳ ესე“ M,—„მისდრკა ხილვად მძორსა ლომისასა“ G, მსჯ. 14,8; „არა მიაქციონ ჰეროდესა“ მთ. 2,12; „მიაქციე მახჳლი ეგე“ მთ. 26,52; „ყოველივე მიიქცევის მიწადვე“ O, ეკლ. 3,20; „მიიქცა სივლტოლად“ I, იერემ. 49,24; „ბრძანებასა მას რის-

ხევისასა მიაქცევდა“ **ოქრ.-მარხ. და იონ. 102,19**; „რომელმან მიაქციის, არღარა ნუ მოაქციისა?“ I, **იერემ. 8,4**; „მიაქცია კაჰრაულმან გზისაგან“ G, **რიცხ. 22,23**; „ბრძენთა მიექცა და იგინი განამრავლნა“ **ი.-ე. 50,2**; „მიიქცა ყოველი ისრაელი მსახურებად მუნ“ M,—„განწურთა ყოველი ერი ისრაჱლისაჲ უკუანა მისსა“ G, **მსჯ. 8,27**; „დამოვიქცეთ და აღვაშენოთ იგი მოოჴრებული“ O,—„მივიქცეთ და აღვაშენნეთ ნაოჴარნი მოოჴრებულნი მისნი“ G, **მალ. 1,4**; „მიექცა ერსა მას“ C,—„მოიქცა ერისა მის“ DE, **მრ. 5,30** იხ. გარე-მიქცევა.

**მიქცევა** მიბრუნება, დაბრუნება: „ჟამი მიქცევისა მის ჩემისაჲ მოიწია“ **II ტიმ. 4,6**.

**მიქცეულ-ი** მიმართული, მიბრუნებული: „გამოჴდა რისხვაჲ მიქცეულად უღმრთოთა ზედა“ I, **იერემ. 30,23**; „გულნი კაცთანი მიქცეულ არიან ძისა მისისა კერძო“ **ბალ. 140,22**. იხ. ქცევა; შდრ. მისაქცეველი.

**მიღება** «დაპყრობა», «შეწყნარება», «მოღება», «თანა-წარცოდვა», «მირთუმა», «მოქონება», «შემოსა», წაღება, მიტანა; აცილება, ართმევა; «განჩემება»: „რაჲსათჳს მიმიღო მე ისრაჱლმან ქუეყანა ჩემი“ M,—„რამეთუ დაიპყრა ისრაელმან ქუეყანაჲ ჩემი“ G, **მსჯ. 11,13**; „სიხარულით მიიღიან (შეიწყნარიან C)“ DE, **მრ. 4,16**; „ცოდვაჲ მიიღოს (მოიღოს pb.)“ G, **ლევიტ. 24,15**; „მიიღო იგი მღდელისა“ G,—„მიართუას იგი მღდელსა მას“ O, **ლევიტ. 5,12**; „მიღებად კუალსა იესუსა“ C,—„მიაქუნდა შემდგომად იესუჲსა“ DE, **ლ. 23,26**; „მიიღედ (შეიმოსედ C) მეყსეულად სირცხჳლი“ **ფს. 39,16**; „ღმერთმან ჩემმან სამართალი ჩემი მიიღო და განმეშორა“ O,—„ღმერთმან ჩემმან თანა-წარმცოდა სამართალი ჩემი ჩემგან“ I, **ეს. 40,28**; „მიგიღებიეს ნუგეშინის-ცემაჲ“ **ლ. 6,24**; „არცა მიიღო სწავლაჲ“ O, **სოფ. 3,2**; „მიიღე წიგნი ესე ჩემგან“ **ფლკტ. 154,20**; „მიგეღოს თქუენგან სასუფეველი ღმრთისაჲ“ **მთ. 21,43**; „ამას ღამესა მიგიღონ სული შენი შენგან“ **ლ. 12,20**; „აჰა ესერა მიგიღებ თქუენგან მჴარსა“ G,—„აჰა ესერა მე განგიჩემო თქუენ მჴედარი“ O, **მალ. 2,3**.

**მიღება** წაღება, წართმევა; «წარტაცება»: „ადრე მიღებისათჳს შვილისა ხატი შეექმნა“ O,—„მოსწრაფედ წარტაცებულისა შვილისა ხატი შექმნა“ pb., **სიბრძ. სოლ. 14,15**; „მიღებაჲ სულისა ჩემისაჲ იზრახეს“ **ფს. 30,14**; „ვაებაჲ მათი... მედგრობით მიღებისათჳს ქრთამისა“ **იუდ. (თავნი) 2**; „გლოცავ თქუენ მიღებად საზრდელისა“ **საქ. მოც. 27,34**.

**მიღებულ-ი** წართმეული; შეწყნარებული: „მიღებულ არს ძალი მათგან“ O, **იგ. სოლ. 4,16**; „მიღებულ არიან სამართალნი მისნი“ **ფს. 9,26**; „უკუეთუ მიგიღებიეს, რასა იქადი, ვითარცა არა მიღებულსა?“ **I კორ. 4,7**. იხ. ღება; შდრ. აღრე-მიღება, თანა-მიღება, მიმღებელი, ცნობამიღებული, წიგნის-მიმღებელი.

**მიღმართ** მიმართ: „ეგევითართა მათ მიღმართ არას უბრძანებნ“ **ი.-ე. 35,20**. იხ. მართ.

**მიყვანა**: „გზაჲ, რომელსა მიჰყავს წარსაწყმედელად“ **მთ. 7,13**; „წარიყვანეს იგი და მიჰყვანდა“ C, **ი. 19,13**; „მუნვეცა მიგუყავ შენ“ **საკითხ. წიგ. II 68,10**. იხ. ყვანა.

**მიყვანება** «მოყვანება», «მორთუმა», მიყვანა, წაყვანა; გადევნება: „მიიყვანნეს ასულნი მათნი თავთა თჳსთათჳს ცოლად“ G,—„მოიყვანნეს ასულნი მათნი თავისა თჳსისა ცოლად“ M, **მსჯ. 3,6**; „მიიყვანნეს იგინი მღდელისა“ G,—„მოართუნენ იგინი მღდელსა“ O, **ლევიტ. 5,7**; „რომელმან მიიყვანის წარსაწყმედელად“ **მთ. 7,13**; „მიიყვანეს იგი“ **მთ. 27,31**; „მიიყვანებოდის ჴენებით... განკითხვად“ **მ. სწ. 180,9**; „მართლთუალი მიაყვანის“ **ბალ. 164,23**.

**მიყვანება** შეყვანა, მიგვრა: „ბრძანა... მიყვანებაჲ მისი ბანაკად“ **საქ. მოც. 22,24**. იხ. ყვანება; მიმყვანებელი.

**მიყოლა**

**მიყოფა** «შეხება», «განრთხმა», «განმარტება», გაწოდება, გაშვერა, მიგდება: „რომელთაცა მიჰყავ ჴელი შენი“ G,—„რომელსა შეახო ჴელი შენი“ M, **II შჯ. 15,10**; „მიყავ (განირთხ G) ჴელი შენი“ M, **ისუ ნ. 8,18**; „ჴელი მარცხენე მისი მიყო მანასა“ M,—„ჴელი მისი მარცხენე მანისა მიმართ განჰმარტა“ G, **მსჯ. 5,26**; „ვერვინ მიყო მისა ჴელი“ **ი. 7,44**; „მივყავ ჴელი ჩემი შენ ზედა“ O, **იერემ, 51,25**; „მიყო ბუნი ჰორლისა თჳსისაჲ“ O, **I მფ. 14,27**; „გლახაკსა მიუყავ ჴელი შენი“ O, **ზირ. 7,36**; „უკუეთუ მიუყო ყური შენი, ბრძენ იყო“ O, **ზირ. 6,34**; „არცა მივყავ ყური ჩემი“ O, **იგ. სოლ. 5,13**. იხ. ყოფა; მისაყოფელი, ჴელისა-მიყოფა.

**მიყრა** განრთხმა, გაზიდვა, გაწვდა, ჩარტყმა: „მჴედარმან მიჰყარა მახჳლი თჳსი, რაჲთამცა მოკლა“ **სნდ. 7,23**; „ვითარ მიჰყარა, დაადგრა ჴელი მისი განმარტებულად“ **ლიმ. 132,24**.

**მიყრა** გაწვდომა: „მიყრასა მას მარჯუენისა ფერჴისა მისისასა წარჰჴარდა მუჴლის თავითგან ფერჴი“ **ფლკტ. 149,7**. იხ. ყრა.

**მიყრდნობა** მიყუდება: „მი-თუ-ეყრდნეს კაცი, აღესვის ჴელსა“ O, **IV მფ. 18,21**; „მიეყრდნა იგი თხრილსა მას შინა“ **განხ. ი. 201,18**; „კედელსა არავინ მიეყრდნობინ“ **ი.-ე. 34,8**; „მიეყრდნა ყურესა ერთსა და მწარითა ცრემლითა ტიროდა“ **შუშ. II, 28**. „მინდობაჲ სოფლისა საფასეთა მსგავს არს **მიყრდნობასა** ლერწმისა დაჩეჩქჳლისასა“ **მ. სწ. 188,18**; „თჳნიერ კუერთხისა და კედელსა მიყრდნობისა დგან იგი“ **ი.-ე. 33,38**.

**მიყრდნობილ-ი** მიყუდებული: „ვერ შეუძლის ტჳრთვად მიყრდნობილი იგი უძლურებითა“ **მ. სწ. 188,20**. იხ. ყრდნობა.

**მიყუარ-ი** «მეგობარი», «მოყუარე»: „ხოლო მიყუარი სიძისაჲ მის .. სიხარულით იხარებნ ჴმასა მის სიძისასა“ C,—„ხოლო მეგობარი სიძისაჲ... სიხარულით უხარინ ჴმითა სიძისაჲთა“ DE, **ი. 3,29**; „არა მიყუარ ხარ კეისრისა?“ C,—„არა ხარ მოყუარე კეისრისაჲ?“ DE, **ი. 19,12**; „მტერნიცა მიყუარ იქმნიან“ O, **იგ. სოლ. 15,28**. იხ. ყუარება.

**მიყუარობა** «სიყუარული», მეგობრობა: „ჰსჯობს სტუმრობაჲ მხლითა, მიყუარობით და მადლით“ O,—„სჯობს სტუმრობა მხლითა, სიყუარულითა და მადლითა“ pb., **იგ. სოლ. 15,17**; „არცა სხუათა მწუალებელთა ეტყოდა სადა-

მე მიყურობით“ მრთ. A, ანტ. დ. 28r; „რომელი მალ-ვიდეს სიცრუვესა, იგი ეძიებს მიყუარობასა“ O,—„რომელი ჰფარვიდეს უსამართლოებასა, ეძიებს სიყუარულ-სა“ pb., იგ. ხოლ. 17,9. იხ. ყუარება.

**მიშუება** «დატევება», ნებართვა, შემსუბუქება, გა-შვება, არდაშლა: „მიუშუა მას“ მთ. 8,15; „აწ მიშუ და განერისხნე გულის-წყრომით მათ ზედა“ O, გამოსლ. 32,10; „მიუშჳთ შენებაჲ სახლისა მის ღმრთისაჲ“ O, II ეზრა 6,7; „უკუეთუ მიუშუათ ესრეთ“ C,—„უკუეთუ დაუტევოთ იგი ესრჱთ“ DE, ი. 11,48; „მი-თუ-უშუა ჴელთა მისთა, მუნქუესვე გთხოვდეს იგი თავისუფლებასა“ O, ზირ. 30,26; „ვიდრემდის, უფალო, მიუშუებ მტერსა ჩემსა ჩემ ზედა?“ მ. სწ. 202,32; „უკუეთუ უძლურთანი იყვ-ნიან (კოჰობნი), მიუშჳს“ ი.-ე. 40,26.

**მიშუებულ-ი**: „უჩუენის ვინმე კაცი, მიშუებული სო-ფელსა შინა“ ბალ. 67,17. იხ. შუება.

**მიშჯა** მისჯა, დასჯა, გასამართლება: „ყოველნი სისხლად მიიშჯიან“ O,—„ყოველნი სისხლთა ესაჯებიან“ pb., მიქ. 7,2. იხ. შჯა.

**მიჩემება** მიკუთვნება: „დიდებასა და პატივსა ღმერთსა მიაჩემებდეს, ხოლო შეურაცხებასა და სიმდაბლესა თავთა თჳსთა იჩემებდეს“ მ. სწ. (!) იხ. ჩემება.

**მიც** იხ. ძ.

**მიცემა** «მიგება», «განცემა», «განჩინება», მინიჭება, «განფრდა», «განწირვა», «მიგურა»: „მიეც (მიაგე C) მათ საქმეთა მათთაებრ (საქმითა მათითა C)“ ფს. 27,4; „არა მივსცნეთ (მივსცენეთ I) ასულნი ჩუენნი ერსა უცხოსა“ O, ნეემ. 10,30; „მიგცემ შენ სიკიმასა საზე-პუროსა ჩემსა“ იპ. რომ.-კურთხ. 64,1; „რომელსა მიეცა ფრიად, უმეტჱსი მოჰჴადონ მას“ ლ. 12,48; „მიეცემო-და კაცად-კაცადსა, ვითარცა ვის რაჲ უჴმდა“ საქ. მოც. 4,35; „მისცნა (განსცნა G) იგინი უფალმან ჴელთა იაბისსა“ O, მსჯ. 4,2; „მისცნა იგინი ოჴრებად“ M, II ნშტ. 30,7; „მახჳლსა მიეცნენ“ O, მიქ. 6,14; „სიკუ-დილსა არაჲ მიმცა მე“ ფლკტ. 156,18; „მიცემისა-თჳს და მოღებისა მოცალე იყოს“ მ. ცხ. 40v; „მისცეთ სამკჳდრებელი მისი ძმასა მისსა“ G,—„განეჩინოს სამ-კჳდრებელი მისი ასულსა მისსა“ Fr, რიცხ. 27,9; „მიცე-მულ ვართ ხოლო მე და ერი ჩემი წარწყმედასა ზედა“ pb., —„განვიფრდენით მე და ერი ჩემი წარწყმედულად“ M,—„განვიწირენით მე და ნათესავი ჩემი საკიცხე-ლად“ O, ესთ. 7,4; „რომელი მიეცა ცოლად ჰამაზასპის-და“ შუშ. I, 31; „ვითარცა ცხოვარი კლვად მიეცა (მიიგუარა Ꮭ)“ საქ. მოც. 8,32.

**მიცემა**: „არა შეწუხნე გულითა შენითა შემდგომად მიცე-მისა მის შენისა“ pb.,—„არა შეწუხნეს გული შენი, მის-ცემდე რაჲ შენ მას“ G, II შჯ. 15,10. იხ. ცემა; შდრ. კუალად-მიცემა, მისაცემელი, სახედ-მიცემა, სიტყჳს-მიცემა.

**მიცემა-მოღება**: „ჴელთ-საქმარსა—უცონელ და მიცემა-მოღებასა—მარტივ“ მ. სწ. 238,8. იხ. მოღება.

**მიცვალება** გადანაცვლება, აღსრულება: „ნათესავნი იგი, რომელ მისცვალენ და დასხენ ქალაქთა“ O, IV მფ. 17,26; „მიიცვალა წმიდაჲ გრიგორი მეფობისაგან სასუფეველსა ღმრთისასა“ ფლკტ. 160,13; „ოდეს მიიც-ვალებოდა იგი და ეგულვა ღმრთისა მიმართ განსლვაჲ“ მ. ცხ. 24r; „ესმა, უკუეთუ ნანდჳლვე მიიცვალა“ მ. ცხ. 94v; „მიიცვალა ექსორიობასა შინა“ ი.-ე. 51,32.

**მიცვალებულ-ი** გარდაცვლილი: „ფრიად შეიწყალებს მიცვალებულთა მოწყალებაჲ“ მ. ცხ. 406r. იხ. ცვა-ლება; შდრ. მიუცვალებელი.

**მიცთომა** აცდომა: „მისცთებოდეს კუერთხნი იგი წმიდასა მას გუამისა მისგან“ ფლკტ. 138,16.

**მიცთომილ-ი** შემცდარი: „ხოლო მე (ვარ) მიცთომი-ლი გონებასა და გარდასრული ნებასა ღმრთისასა“ მ. სწ. 238,8. იხ ცთომა.

**მიცლა** მიწევნა, დროზე მისვლა: „რაჟამს ოდენ მიგ-ცალდეს შენ“ O,—„რომლისადმე ჟამისა იქმნების გზა შე-ნი“ pb. ნეემ. 2,6. იხ. ცლა.

**მიძგითა** მუსულმანთა სალოცავი სახლი: „აღშენებად... რომელი-იგი წოდებულ არს მათ მიერ მიძგითაჲ“ ლიმ. 100,31.

**მიძინება** დაძინება: „მივიძინე ჯუარსა ზედა“ ეპ.კჳპრ.-დაფლ. 100; „მი-რაჲ-ვიდოდეს... მიეძინა“ ლ. 8,23; „მრავლისა მისგან ურვეულებისა მიეძინა“ მ. ცხ. 102v. იხ. ძინ-.

**მიძლევა** ძალით მიყვანა: „მოსაჯული ხარ მძლე, რომე-ლი მიიძლევ მოსაგრესა საშჯელად“ მ. სწ. 220,9. იხ. ძლევა.

**მიძღოლა** წაძღოლა: „ვინ მიმიძღუეს მე იდუმიამდე“ ფს. 107,11; „მიმიძღუეს, სადაცა ენებოს“ მარკ. 250r; „რაჲთა ესენი მიმიძღუენ და მიმიყვანონ მთად წმიდად“ ფს. 42,3. იხ. ძღოლა.

**მიძღუანება** გაგზავნა, მიტანა, გატანება, «წარცემა»; მირთმევა: „მიუძღუანა იგი ყოველსა ტომსა ისრაჱლი-სასა“ M,—„წარსცნა იგინი ყოველსა საზღვარსა ისრაჱ-ლისასა“ G, მსჯ. 19,29; „მიუძღუანა ესავს (ძღუენი)“ დაბ. 32,13; „მიგიძღუანე შენ“ საქ. მოც. 23,30; „ვი-თარცა ძღუენსა სათანადოსა მიუძღუანებნ გულსა წრფელთასა“ მ. სწ. 242,3; „მიუძღუანოა სამკაული ესე მისი?“ შუშ. VII, 27.

**მიძღუანება** წაყვანინება: „უჯერო მიჩნს მიძღუანე-ბაჲ პყრობილისაჲ“ საქ. მოც. 25,27. იხ. ძღუანება.

**მიწა** ნიადაგი, მტვერი: „სადა არა იყო მიწაჲ ფრიად“ მთ. 13,5; „დაისხეს მიწაჲ თავთა ზედა მათთა“ G, ისუ ნ. 7,6; „დიდებაჲ ჩემი მიწასა დაამკჳდროს“ C, ფს. 7,6; „მი[illegible] მიწაჲ ქუეყანად“ O, ეკლ. 12,7; „მიწაჲ იყავ და მიწადვე მიიქცე“ ოქრ.-მ[illegible] იონ. 101,39; „არა იყო სადამე სიღრმე მიწისაჲ“ მთ. 13,5; „მიწისა ჴო[illegible]-ცნი შეისხნა“ ფიზ. XXVIII, 20. იხ. თჳთმიწისა, მიწისაგანი, მიწოვანი.

**მიწანება** მიწვევა: „მიიწანნა მან ყოველნი იგი ძენი მეფისანი“ O, II მფ. 13,23; „მიუწანებიან ყოველნი ძენი მეფისანი“ O, III მფ. 1,25. იხ. წანება.

**მიწაშერეულ-ი** ნაცრით მოხვეული: „ნისლშემოხუეულითა და მიწაშერეულითა შუენიერებითა მათითა“ ატმ. 104,12. იხ. შერეული (შერევა).

**მიწდომა** იხ. მიწუდომა.

**მიწევნა** «მიახლება», მისვლა, მიზიდვა, მიღწევა, მიყვანა, «მზიდველ-ყოფა»: „ვითარ მიიწია სიტფოსა მას“ B,—„ვითარ მიეახლა სიცხესა მას“ A, **სბსტ. 136,1**; „მიუწიე დასასრულსა მაღნარისა მის კარმელისასა“ O, **IV მფ. 19,23**; „ვითარცა მიიწია მეფჱ იგი ტაძართა მათ თჳსთა“ **ფლკტ. 135,13**; „ფერად-ფერადნი სატანჯველნი მიაწინა წმიდასა მას ზედა“ **იზტ. 119,13**; „მიიწევის ფსკერსა ჯოჯოხეთისასა“ O, **იგ. სოლ. 14,12**; „მივაწიო ჴელი ჩემი აკარონსა ზედა“ O, **ამოს 1,8**; „რომელი მიაწევს უდაბნოდ“ G, **რიცხ. 23,28**; „მიიწევის ვიდრე ზღუადმდე დიდად“ O, **ეზეკ. 47,19**; „მე მიგაწიო სასუფეველად“ **მ. სწ. 141,17**; „რომელთა ჟამნი მიაწინეს ისოს თანა“ M,—„რაოდენნი მზიდველ იყვნეს ჟამისა იესუჲს თანა“ G, **ისუ ნ. 24,29**.

**მიწევნა** მიღწევა: „ვიდრე მიწევნამდე მტარვალთა მათ“ **ანდ.-ანატ. 226,1**; „მხიარულ არნ მიწევნისათჳს“ **მ. სწ. 141,24**.

**მიწევნით** ზედმიწევნით, ნამდვილად: „მიწევნით გამოეძიებდეს“ **მრთ. S, ოქრ.-მარხ. და იონ. 106,13**. იხ. წევნა; შდრ. ზედა-მიწევნით.

**მიწევნულ-ი** მიღწეული; დაუფლებული: „მიწევნული ყოველთა წიგნთა საღმრთოთა“ **ლიმ. 17,28**; „არღა მიწევნულ ხარ შენ ოცისა წლისა ჟამთა ჯერეთის“ **მ. სწ. 115,4**. იხ. წევნა; შდრ. ზედა-მიწევნა.

**[მიწევნულობა]** იხ. მიწევნა; შდრ. ზედ-მიწევნულობა.

**მიწერა**: „ამას მივწერ თქუენდა“ **I იოვ. 1,4**; „ებისტოლე... რომელი მიუწერა თევდორეს“ **მ. სწ. 107,9**; „კურაპალატისაცა ზედაჲს-ზედა მიუწერნ“ **ი.-ე. 25,12**. „იგივე **მიწერად** თქუენდა ჩემდა არა სიცონილ არს“ **ფლპ. 3,1** იხ. წერა.

**მიწესა** «ბრძანება», «მცნება», ძახილი: „მიუწესა იისუმან“ G,—„უბრძანა ისო“ M, **ისუ ნ. 8,29**; „რაოდენნი მიუწესნა მას მოსემან“ G,—„რომელ ამცნო უფალმან მოსეს“ M, **ისუ ნ. 11,15**; „მიუწესნ მისა აბესალომ და ჰკითხავნ მას“ O, **II მფ. 15,2**. იხ. წესა.

**მიწვენა** «შთაწვენა», დაწვენა, დადება: „მიიწვინა იგი ბაგასა“ DE,—„შთააწვინა ბაგასა“ C, **ლ. 2,7**; „მიაწვინა ყრმაჲ იგი“ **ღშ. შობ. 186,9**. იხ. წვენა.

**მიწთომა** (-ილი) იხ. მიწუდომა.

**მიწისაგან-ი** მიწიერი: „ვითარცა-იგი მიწისაგანი, ეგრეცა მიწისაგანნი“ **I კორ. 15,8**. იხ. მიწა.

**მიწიფება** მიწევნა, გათანასწორება: „ვერ მივეწიფნეთ შესუენებულთა მათ“ **I თეს. 4,14**; „ცისკარსა ლოცვანი ჩემნი მიგეწიფნენ შენ“ **ფს. 87,14**; „მისწიფე იგი კურთხევასა სიტკბოებისა შენისა“ Շ, **ფს. 20,4**; „რაჲთა მივეწიფო მე მამათა ჩემთა“ **შუშ. III, 15**. იხ. წიფება; შდრ. მიუწიფებელი.

**მიწოდება** მიწვევა, დაძახება: „მიუწოდოს მას ბეროზამან“ G, **II შჯ. 25,8**. „უხარინ **მიწოდებისათჳს** და მხიარულ არნ მიწევნისათჳს“ **მ. სწ. 141,24**. იხ. წოდება.

**მიწოვან-ი** (მიწოვნისა) «ქუეყნიერი»: „ნივთისაგან მიწოვნისა ადვილად შესამუსრველი ჭურჭერი და გამოქანდაკებულსა იქმს“ O,—„ნივთთაგან ქუეყნიერისა შემუსრვისა მიმართ ჭურჭლისა და გამოქანდაკებულისა შემქმნელი“ pb., **სიბრძ. სოლ. 15,13**; „განვბანეთ იგი მტლისა მისგან მიწოვნისა და თხრამლისაგან“ **შუშ. XIX,5**. იხ. მიწა.

**მიწოლა** დაწოლა: „მიწვა იგი საგრილსა ქუეშე ნერგისასა“ **თევდ. 553**; „მიწევ შენ ცხედარსა და მიზეზ-იდგ სნეულებაჲ“ O, **II მფ. 13,5**.

**მიწოლა** «ინაკ-დგმა»: „მიწოლით განისუენა ვითარცა ლომმან“ G,—„ინაკ-იდგა და განისუენა“ Fr, **რიცხ. 24,9**.

**მიწოლილ-ი** რომელი წევს: **მარკ. 247***. იხ. წოლა.

**მიწონა** აწონა, მითვლა: „მიუწონეს მას ოცდაათი ვეცხლი“ **მთ. 26,15**; „მიუწონე მას ვეცხლი შჳდი სიკლაჲ“ I, **იერემ. 32,9**; „არა მიუწონდეს ვეცხლსა მას, რომელსა მისცემდეს მოქმედთა მათ“ O, **IV მფ. 22,7**. იხ. წონა.

**მიწრაფვა** იხ. მისწრაფვა.

**მიწუდა** გაშლა, განზიდვა: „არა მისწუადნენ მწუერვალნი მათნი შორის ღრუბელთა“ I, **ეზეკ. 31,14**; „მისწუადნა რქანი მისნი ზღუამდე“ **ფს. 79,12**. იხ. წუდა.

**მიწუდომა, მიწდომა, მიწ(უ)თომა** მიწევნა, მიზიდვა, მიდრეკა: „გულსმოდგინედ ეძიებდე, რომელსა ვერ მისწუეთ“ **ბალ. 68,35**; „მი-ვითარ რაჲ-ვსწუდე აღდგომასაცა მას მკუდართასა“ **ფლპ. 3,11**; „შჯულსა სიმართლისასა ვერ მიწუდა“ **ჰრომ. 9,31**; „მისწუდების კიდითი-კიდედმდე ვრცელად“ O, **სიბრძ. სოლ. 8,1**; „წინასა მას მივსწუდები“ **ფლპ. 3,13**. იხ. წუდომა/წდომა/წ(უ)თომა.

**მიწ(უ)დომა** «მეცნიერობა»: „მიწდომილ მიწდომასა მაღლისასა“ G,—„მეცნიერ იყო მეცნიერობასა მაღლისასა“ Fr., **რიცხ. 24,16**.

**მიწ(უ)დომილ-ი, მიწთომილ-ი** «მეცნიერი», «გონიერი»: „ანუ იგონებ გულსა შინა შენსა ყოლადვე, ვითარმედ მორასმი-წდომილ ხარ და გიძლევიეს“ **მ. სწ. 287,10**; „მიწდომილ ვიდრე სიდონდმდე ქადაგებითა მოციქულთაჲთა“ **იპ. რომ.-კურთხ. მოხ. 176,4**; „მიწდომილი მიწდომასა მაღლისასა“ G,—„მეცნიერ იყო მეცნიერობასა მაღლისასა“ Fr., **რიცხ. 24,16**; „კაცნი ბრძენნი და მიწთომილნი და გულისხმიერნი“ G,—„გონიერნი და მეცნიერნი“ pb., **II შჯ. 1,13**; „ბრძენი და მიწთომილი (მეცნიერი M) ნათესავი ესე“ G, **II შჯ. 4,6**. იხ. წ(უ)დომა; შდრ. მიუწდომელი.

**მიწუევა** «ქადაგება», მოხმობა, მოწოდება, ხარება: „მიაწჳეს მარხვაჲ“ O,—„ქადაგეს მარხვაჲ“ pb., **მიქ. 3,5**. იხ. წუევა.

**მიწუთომა** იხ. მიწუდომა.

**მიწურვა**: „სლვასა მას შინა ჩუენსა მიეწურა მზჱ დასლვად“ **მ. ცხ. 423v**. იხ. წურვა.

**მიწყვა**: „რომლითა საწყაულითა მიუწყოთ, მოგეწყოს თქუენ“ **მთ. 7,2**; „ვითარცა მიუწყო, მითაცა მოგეწყოს“ **მ. სწ. 131,13**; „მიუწყეს იფქლი იგი“ **Sin—11,150v**. იხ. წყვა.

---

* წყარო ფანქრითაა მიწერილი (რედ.).

**მიჭირვება, მიჭირება** შეწუხება, გაჭირვება: „რაჲთა... არარას მიაჭირვებდენ“ **ი.-ე. 85,23**.

**მიხადა** «წოდება», «მოწოდება», წვევა: „მიხადეს იესუს და მოწაფეთაცა მისთა ქორწილსა მას“ **ი. 2,2**; „მიხადეს სამფსონი სახლით, კრულთ-სამცველოსაჲთ“ G,—„მოუწოდეს სამსონს სახლისაგან საპყრობილისა“ **M, მსჯ. 1,25**; „მიჰხადა ბალაამს“ G,—„უწოდა ბალაამს“ **M, ისუ ნ. 24,9**; „მიხადა მას სერად“ **მ. ცხ. 111v**; „მიმხადა მე სახედ თჳსა“ **ლიმ. 113,4**. იხ. ხადა.

**მიხება** «მიახლება», შეხება: „რლუნაჲ წყალთა... მას არა მიეხოს (მიეახლოს Ղ)“ **ფს. 31,6**; „სადა-იგი მპარავი არა მიეხების, არცა მღილმან განრყუნის“ **ლ. 12,33**; „არაჲ ეგების კაცისა ჰურიაჲსა მიხებად წარმართთა, გინა თუ შეხებად უცხოთესლთა მათ“ **Շ**,—„არა ჯერ-არს კაცისა ჰურიისა მიახლებად წარმართთა, ანუ შეხებად უცხოთესლთა“ **Պ, საქ. მოც. 10,28**. იხ. ხება.

**მიხედვა** «მიმოდახილვა», შეხედვა, «მოხილვა», «მიმოხილვა»: „მიხედა გარემო მისა“ C,—„მიმოდაიხილა გარემო მისა“ **DE, მრ. 3,34**; „მიხედეთ მფრინველთა ცისათა“ **მთ. 6,26**; „მიჰხედა მას პეტრე იოვანჳთურთ“ **საქ. მოც. 3,4**; „არა მივჰხედო ასულთა თქუენთა“ O,—„არა მოვიხილო მე ასულთა თქუენთა ზედა“ **G, ოვსე 4,14**; „ტარიგთა მათ მივხედო“ O,—„ქრავთა ზედა მივიხილო“ **G, ზაქ. 10,3**; „სამართალსა ქურივთასა არა მიხედიან“ **I, ეს. 1,24**; „ნუ მიჰხედავ შენ დღესა კრების მათისასა მოწყუედასა მათსა“ **O, აბდ. 1,13**; „საქმესა სალმრთოსა ყოლადვე არა მიხედვიდეს“ **მ. სწ. 15,4**; „მიხედა მათ“ C,—„მიმოიხილა მათა“ **DE, მრ. 3,5**.

**მიხედვა** ზედამხედველობა: „შეაბილწნენ მიხედვანი ჩემნი“ **O, ეზეკ. 7,22**. იხ. ხედვა; შდრ. ზედა-მიხედვა.

**მიხეთქა** მოგლეჯა: „მიხკთქნა შარავანდნი იგი თავისაგან მისისა“ **ფლკტ. 139,13**. იხ. ხეთქა.

**მიხილვა** «მოხილვა», «მოხედვა»: „მიიხილა ბენიამინმან უკუანაჲთ თჳსსა“ G,—„მოიხილა ბენიამენ ზურგით კერძო მისა“ **M, მსჯ. 20,40**; „ნუ მიიხილავ მსხუერპლისა მიმართ მათისა“ G,—„ნუ მოხედავ შესაწირავთა მათთა“ **pb., რიცხ. 16,15**; „მიიხილე აღმოსავალად“ **O, ბარ. 4,36**. იხ. ხილვა; შდრ. ზედა-მიხილვა.

**მიხლდომა** მიმართვა, მიშურება, მივარდნა: „გამოჰკრთა ხჳთქი და მიახლდნა ავაზაკსა მას ზედა“ **მ. ცხ. 377r**; „მიჰხლდნა მას ზედა ურცხჳნოდ“ **საკით. წიგნ. II 67,2**. იხ. ხლდომა.

**მიხრიონება** «მირეონება»: „ყოველნი მიხრიონებდეს (მიჰრეონებდეს O) ანგაჰრებასა“ **I, იერემ. 8,10**. იხ. რეონება.

**მიხუდომა** შეხვდომა: „ოდეს მიხუდის ცვაჲ... ჭმობნ და იტყჳნ“ **მ. ცხ. 296v**; „ვითარცა მიხუდებინ“ **ი.-ე. 38,1**. იხ. ხუდომა.

**მიხუეჭა** «ვნება», მიტაცება, «პარვა», «მოხუეჭა»: „არა მიჰხუეჭო მოყუასსა და არა მისტაცო“ G,—„არა ავნო მოყუასსა შენსა და არცა მოსტაცო“ **pb. ლევიტ 19,13**; „მიიხუეჭეს შენაჩუენებისაგან“ G,—„იპარეს შენაჩუენებისაჲ“ **M, ისუ ნ. 7,1**; „მიგიხუეჭიეს უდარესისაჲ, გლახაკი შეგიშთობია“ **მ. ცხ. 30r**; „მონაგები მათი მიიხუეჭების და იგინი არავისგან შურსა იგებენ“ **მ. სწ. 134,21**; „მიჰხუეჭეს და არა მოაკლეს მიქცევად ვახში“ pb.,—„მოჰხუეჭდეს და არა მოაკლეს დართვად აღნადგინები“ **O, იერემ. 9,5**.

**მიხუეჭა** ვახშით შეძენა: „სიმდიდრჱ იგი მისი ყოველი იყო მიხუეჭითა“ **მ. ცხ. 323r**. იხ. ხუეჭა.

**მიხუმა** «მოყვანება», «მოხუმა», წაღება: „მიიხუნეს დაწუვად ცეცხლითა“ **ანდ.-ანატ. 226,20**; „მივიხუენ ძმანი თქუენნი“ G,—„მოვიყვანნე ძმანი თქუენნი“ **pb., რიცხ. 18, 6**; „კეთილნი ჩუენნი... მივიხუენით“ **მ. სწ. 95,8**; „მივიხუამ შენგან გულის-სათქუმელთა თუალთა შენთასა“ G,—„მოვიხუნე შენგან გულის-სათქუმელნი თუალთა შენთანი“ **O, ეზეკ. 24,16**. იხ. ხუმა.

**მიჯდა** «გამოძიება», მოთხოვნა, ზღვევა: „მიჯდით მიგჯადოს უფალმან ღმერთმან შენგან“ M,—„გამოძიებით გამოიძიოს უფალმან ღმერთმან შენმან შენგან“ **G, II შჯ. 23,21**; „ესრჱთ შეიწყნაროს იგი უფალმან... და არარაჲ მიჰჯადოს მას“ **O, გამოსლ. 22,11**; „სიტყუაჲ მიგეჯადების მისთჳს“ **მ. ცხ. 173v**; „სიტყუაჲ მიგუჯადა ჩუენ გონებისათჳს“ **მ. სწ. 28,32**; „ამათ დათათჳს სასჯელი შენ მიგეჯადების“ **ლიმ. 59,18**.

**მიჯდა** მოთხოვნა: „მიჯდით მიგჯადოს უფალმან ღმერთმან შენგან“ **M, II შჯ. 23,21**. იხ. ჯდა; შდრ. მიმჯდელი.

**მიჯდომა** «მოჯდომა», მიახლოება, მისვლა, მიწევნა: „იგინი მიუჯდეს ფილიპეს“ C,—„ესენი მოუჯდეს ფილიპეს“ **DE, ი. 12,21**; „მიუჯდეს მათ“ **მრ. 6,33**; „წყევაჲ ამაოჲ არავის მიუჯდეს“ **O, იგ. სოლ. 26,2**; „მიუჯდეს ძენი ისრაჱლისანი ძეთა ბენიამენისთა“ **G, მსჯ. 20,24**; „მიუჯდეს და წარიტაცეს იგი“ **საქ. მოც. 6,12**. იხ. ჯდომა; შდრ. ზედა-მიჯდომა, მოჯდომა.

**მიჯლიშ-ი** წვეულება: „არღარა მივიდა... მიჯლიშად“ **ქ. ცხ. 55,8**.

**მიჰრაკ(ა)ნ-ი, მირაკან-ი, მეჰრაკან-ი** (მეჰრაკნისა, მირაკნისა), **მეჰეკანი**: „აღესრულა ტაძარი იგი წმიდაჲ მირაკნისასა მეოთხესა მესამისა ადარ თჳსასა“ **I, I ეზრა 7,5**; „მიჰრაკნისა მას თუესა მოწევნითგან ზაფხული არს“ **კ. იერ.- ალდგ. 159,13**; „მოვიდის... თთუესა მიჰრაკნისასა, გინა თუ ვარდობისასა“ **ფიზ. X,19**; „წმიდაჲ თეოდოსია აღესრულა მეათორმეტესა ფებერვალისა თთუესა, რომელ არს მიჰრაკნი“ **ფლკტ. 160,16**; „რომელსა დღესა სამ იყო ადარ თთჳსაჲ... მეჰრაკნისა თთუესა აღესრულა ტაძარი იგი ღმრთისაჲ“ **O, II ეზრა 6,15**; „და იყო ჟამსა ზამთრისასა, თთუესა მეჰეკანისასა“ **იზტ. 115,27**. (იგივე მიჰრაკანი, ოღონდ სომხურიდან გადმოღებული — ი.ა.).

**მიჰრონ-ი** ნაკურთხი ზეთი: „ნათელ-სცემდა მამათა და დედათა და სცხებდა მიჰრონსა“ **ლიმ. 119,10**.

**მკა** «მომკა»: „ჰმკოთ სამკალი მისი“ M,—„მომკოთ სამკალი“ **pb., ლევიტ. 23,10**; „არცა მკიან“ **მთ. 6,26**; „ჰმკიდე თუ სამკალსა ყანასა შინა შენსა“ **G, II შჯ. 24,19**; „რომელი ჰხედავნ ღრუბელთა, არა მკინ“ **O, ეკლ. 11,4**.

**მკა**: „ჟამსა მკისასა“ **მთ. 13,30**; „მკაჲ მოიწიოს“ **ი. 4,35**; „დღეთა შინა იფქლისა მკისათა“ G,—„დღეთა მკისა იფქლისათა“ **M, მსჯ. 15,1**; „წარჴდა მკაჲ“ **I, იერემ. 8,20**. იხ. სამკალი.

**მკადრე** შემძლე: „ვერ მკადრე ვარ აწ პირველ ღმრთისა ტანჯვად შენდა“ **მ. ცხ. 98**v. იხ. კადრება.

**მკალ-ი** (მკლისა) კალია: „საზრდელად მისა იყო მკალი“ **მთ. 3,4**; „შეჭამოს იგი მკალმან“ M, **II შჯ. 28,38**; „მოიწეოდეს ვითარცა მკალი სიმრავლითა“ G, **მსჯ. 6,5**; „მოჴდა მკალი და ბუზი“ **ფს. 104,34**; „ნეშტი იგი ჭიისაჲ შეჭამა მკალმახ“ O, **იოვ. 1,4**; „დაიცვა იგი ღმერთმან ენებისა მისგან მკლისა“ **222**v. იხ. ბოცომკალი.

**მკაფელ-ი** მჭრელი: „ცულოსანნი მოუჴდენ მას ვითარცა მკაფელნი ხისანი“ I, **იერემ. 46,22**; „დაირეცნეს... ვითარცა ძელი მაღნარისაჲ მკაფელთაგან“ **ვრდ. 87,5**. იხ. კაფა, ტყის-მკაფელი, შეშის-მკაფელი.

**მკბენარ-ი** ვინც იკბინება: „ეჩუენა ეშმაკი მსგავსად ცხენისა ბოროტისა... და მკბენარისა“ Sin.—**11,119**r. იხ. კბენა.

**მკბენელ-ი** მჭამელი: „მეყსეულად აღდგენ მკბენელნი მისნი“ O, **ამბ. 2,7**. იხ. კბენა.

**მკდნარად** «შენაყინავად»: „დგა მკდნარად განყენებულად შორს ჯეკმა ფრიად“ M,—„დადგა (წყალი) შენაყინავად ერთად განდგომილი შორს ფრიად“ G, **ისუ ნ. 3,16**.

**მკედ-ი** ძაფი, ნართი: „განჭრა იგანი ჴელთაგან თჳსთა, ვითარცა მკედი“ G, — „განხეთქნა იგი მკლავთაგან მისთა, ვითარცა მკედი“ M, **მსჯ. 16,12**.

**მკელობელ-ი, მკელობარ-ი** (მკელობრისა) კოჭლი: „მკელობელნი ვლენან“ **მთ. 11,5**; „იყო მკელობელი დედის-მუცლითგან თჳსით“ **საქ. მოც. 3,2**; „იყო მკელობელი ორითავე ფერჴითა“ O, **II მფ. 9,13**; „ჰყვანდა მათ თანა მკელობლები“ DE, **მთ. 15,30**; „მკელობელი ვიქმნენით“ **მრთ. A, კ. იერ.-სინან. 85**. იხ. კელობა.

**მკელობრება** კოჭლობა: **მრთ. A. ანტ. დ. 30***. იხ. მკელობარი.

**მკერავ-ი, მკერვალ-ი**: „მე კაცი ვარ სიტყჳსა მკერვალი“ **ბალ. 12,3**; „მოეჳსენა კაცი იგი სიტყუათა მკერავი“ **ბალ. 14,3**. იხ. კერვა; შდრ. სიტყჳს-მკერავი.

**მკერდ-ი** (მკრდისა) გულის ფიცარი: „მიეყრდნა მკერდსა იესუჲსსა“ C, **ი. 13,25**; „სცა მეფესა ისრაელისასა შორის ნესტუფერდსა და შორის მკერდსა“ **II ნშტ. 18, 33**; „იცემდა მკერდსა და იტყოდა“ **ლ. 18,13**; „ესე არს ცმელი მკრდისაჲ“ M, **ლევიტ. 7,30**; „შენებულთა მკერდისა მისისათა ვინმე შევიდეს“ O, **იობ 41,4**; „ვეშაპი იგი დიდ იყო მკრდითა“ **თევდორე 553**; „ჯუარი პატიოსანი... დავიბეჭდოთ პირთა ჩუენთა და მკერდსა“ **მ. სწ. 210,21**; „და-ნუ-ივიწყოსა სძალმან... მკრდისა სამკაული, ზოსტერი თჳსი“ I, **იერემ. 2,32**.

**მკითხველ-ი** გამომკითხველი; შემკითხველი; წამკითხველი: „შჯულისაცა მკითხველ იქმნეს ქრისტეანეთაჲსა“ **ბალ. 10,38**; „მოიხუნენ სიცრუვენი მათნი მსგავსად სიცრუვისა მის მკითხველისა“ I, **ეზეკ. 14,10**; „რომელ-იგი შემდგომად სიტყუანი მოვლენან, სავნებელ იქმნის მკითხველთა და მსმენელთა“ **იპ. რომ.-კურთხ. ისაკ. და იაკ. 56,9**; „რომელნი მკითხველნი იყვნიან ანუ მწერალნი“ **ი.-ე. 40,16**. იხ. კითხვა; შდრ. წიგნის-მკითხველი.

**მკლავ-ი**: „ყო... მკლავითა თჳსითა“ **ლ. 1,51**; „შეჰმუსრნე მკლავნი ამპარტავანთანი“ **ფს. 9,36**; „მკლავითა თჳსითა შეიკრიბნეს კრავნი“ I, **ეს. 40,11**; „აღილო მკლავთა კერპი იგი“ **ფლკტ. 155,11**; „მკლავთა მიიქუა იგი“ **მრ. 9,36**. იხ. სამკლავე.

**მკლველ-ი** «მომკლველი», ვინც კლავს/წყვეტს, მტარვალი: „ნაშობნი ხართ მკლველთა წინაწარმეტყუელთანი“ DE, **მთ. 23,31**; „არა შეაყენოს მკლველი ჴელსა მისსა“ G,—„ნუ მისცემდ ჴელთა მისთა მომკლველსა მას“ pb., **ისუ ნ. 20,5**; „დგეს დასულებულად მკლველნი იგი“ **ფლკტ. 159,34**; „თავისუფლებაჲ მკლველი არს სულისაჲ“ **მ. ცხ. 292**v. იხ. კლვა; შდრ. კაცის-მკლველი, ძმათ-მკლველი.

**მკობა** მორთვა: „იმკვებოდე სამკაულითა“ O, **ეზეკ. 23,40**. იხ. აღმკობა, მომკაული, შემკობა, შემკობილება.

**მკოდელ-ი** იხ. შეშის-მკოდელი.

**მკოდოვ-ი** (მკოდვისა) ღარიბი, ღატაკი: „უკუეთუ ავასხო ვეცხლი ძმასა შენსა მკოდოვსა“ O, **გამოსლ. 22,25**; „ერთ ყვის გონებაჲ... მდიდრისაჲ და მკოდვისაჲ“ O, **I ეზრა 3,19**; „მდიდარმან არა შესძინოს და მკოდოვმან არა დააკლოს კერძოჲსა მისგან სატირისა“ O, **გამოსლ. 30,15**. იხ. სიმკოდვე/სიმკოდოვნე, უმკოდვესი.

**მკრებალ-ი** ვინც კრებს: „იხილა ქურივი, ჩხირთა მკრებალი“ **მრთ. D, პეტრე და ელია 310**. იხ. კრება.

**მკრებელ-ი** იხ. კრება; შდრ. თესლის-მკრებელი, წყლის-მკრებელი, ჰომის-მკრებელი.

**მკრეხ(ვ)ელ-ი** მპარავი, მძარცველი: „სამღდელოჲ ჭურჭელი ეკლესიაჲთ გამოიპარა... გამოვედ, ეკლესიათა მკრეხველო!“ **მ. ცხ. 177**r; „შჯულნი ეკლესიათა მკრეხელთათჳს სიკუდილსა განაწესებენ“ **მ. ცხ. 178**r. იხ. კრეხვა.

**მკრთომალე** მცემელი: „მისცის ნესტუთა გულისათა მკრთომალეთა“ **გრ. ნოს.-კაც. აგებ. 225,5**. იხ. კრთომა.

**მკსინვარე** «ფრიად ფიცხელი», განრისხებული: „ლმობილნი და მკსინვარენი სწავლისა მისთჳს“ **საქ. მოც. 4,2**; „აერი მკსინვარჱ“ B,—„ჰაერი ფრიად ფიცხელი“ A, **ხბსტ. 135,8**. იხ. კსინვა.

**მკსინვარება** «რისხვა», ღრიალი; აშლილობა, უთანხმოება, წყრომა: „ვერ დაუთმონ ნათესავთა მკსინვარებასა მისსა“ O,—„არა ყონ წარმართთა რისხვაჲ მისი“ pb., **იერემ. 10,10**; „განარისხა მკსინვარებითა გულის-წყრომითა მისისაჲთა მეფჱ“ O, **გოდ. იერემ. 2,6**; „იყო უკვე მკსინვარებაჲ მათ შორის“ **საქ. მოც. 15,39**; „იქმნა ჩუენ შორის მკსინვარებაჲ“ **ლიმ.10,235**. იხ. მკსინვარე.

**მკუარ-ი** (მკურისა): „განჴურიტიან ძირი მათი და შეასვიან შორის ძირთა მისთა სოლი მკურისაჲ და კეთილი ნაყოფი გამოიღიან“ **ბ. კეს.-ექუს. დღ. 72,21**.

**მკურის-კევ-ი** «რიტინე»: „აღილე მკურის-კევი ქალწულისათჳს, ასულისა ეგჳპტისა“ I, **იერემ. 46,11**; „დასდევით მკურის-კევი წყლულებასა მას მისსა“ O,—„დასდევით რიტინე“ pb., **იერემ. 51,8**; „აქლემნი მათნი სავსე იყვნეს საკუმეველითა და შთახსითა და მკურის-კევითა“ O, **დაბ. 37,25**. იხ. კევი.

**მკუდარ-ი** (მკუდრისა) «მომკუდარი», გვამი, მძორი, ლეში: „ჰფლვიდეს მათგანთა მკუდართა“ G,—„დაჰფლვიდეს ყოველთა მომკუდართა“ pb.,

* წყარო ფანქრითაა მიწერილი (რედ.).

**რიცხ. 33,4**; „იქმნა იგი ვითარცა მკუდარი“ **მრ. 9,26**; „აცადენ მკუდარნი დათლვად თჳსთა მკუდართა“ **მთ. 8,22**; „ჰრქუა მას დამან მის მკუდრისამან“ **ი. 11,39**; „იქმნნეს მკუდარნი მათნი ვითარცა სკორჲ შორის გზა-სა“ I, **ეს. 5,25**; „იყვნენ მკუდარნი... საჭმლად მფრინ-ველთა“ I, **იერემ. 7,33**; „ცხედარი, რომელსა ზედა იდვა ჭაბუკი მკუდარი“ **კ. იერ.-ჯუარ. გამოჩ. 242,20**; „მკუდრისაჲ და ნამჴეცავი არა მიჭამიეს შობით ჩემით-გან“ O, **ეზეკ. 4,14**; „მკუდარი იგი მისი იყოს“ O, **გამოსლ. 21,34**; „ძუალთა მკუდართასა ჰმსახურებენ“ **რიფს. 166,16**. იხ. კუდომა; სიმკუდრე.

**მკუდრეთ-ი** მკვდრების სამყოფელი: „აღდგომილ არს მკუდრეთით“ **მთ. 14,2**; „რომელმან აღადგინა იგი მკუ-დრეთით“ **გალატ. 1,1**. იხ. მკუდარი.

**მკუდრის-მმოსელ-ი** მკვდრის შემმოსელი/შემხვევი: „უბრძანა იოსებ მონათა თჳსთა, მკუდრის-მმოსელთა შემოსად მამაჲ თჳსი“ **დაბ. 50,12**; „შემოსეს მკუდრის-მმოსელთა მათ ისრაჱლ“ O, **დაბ. 50,2**. იხ. მმოსელი.

**მკუეთელ-ი** მჭრელი: „ნუუკუე იდიდოს-მე-ა ცული თჳნიერ მკუეთელისა?!“ O, **ეს. 10,15**.

**მკუეთელ-ი ქვისა-ჲ** ქვის მჭრელი/მკოდველი: „შეკრი-ბა... ოთხმოცი ათასი მკუეთელი ქვისაჲ მთასა“ M, **II ნშტ. 2,2**. იხ. კუეთა, უმკუეთელჲ; შდრ. ქვის-მკუეთელი.

**მკუეთრ** მოკლედ: „მკუეთრ სიტყუაჲ იგი სჳმეონისთჳს თქუა“ **იპ. რომ.-კურთხ. მოხ. 164,2**; „უმჯობეს არს... სა-ქმეთა მისთა მკუეთრ გამოთქუმად“ **იქვე, 116,13**; „მკუ-ეთრ დაეჯერა თეოფილჱსი“ **ხაკითხ. წიგნ. II 136,32**. იხ. კუეთა.

**მკუეთრ-ი** «მახჳლი»: „უმოწყალო (არს) გულის-წყრომაჲ და მკუეთრი რისხვაჲ“ pb.,—„უწყალო არს გულის-წყრო-მაჲ და მახჳლ რისხვაჲ“ O, **იგ. სოლ. 27,4**. იხ. კუეთა.

**მკუეცარ-ი** «მპარსველი»: „მოიყვანა მკუეცარი“ M,—„მოხადა მპარსველი“ G, **მსჯ. 16,19**; „ლესული უფროჲს საყჳნველისა (საყუენელისა O) მკუეცარისა“ **I ეზეკ. 5,1**. იხ. კუეცა.

**მკუმოლვარე** აკვამლებული; «მბნდჳნვარე/მბდინვარე»: „საჴუმილი მკუმოლვარე“ O, **დაბ. 15,17**; „მკუმოლ-ვარჱ ჰგიეს ოჴერი“ O, **სიბრძ. სოლ. 10,7**; „პატრუქი მკუმოლვარე არა დაშრიტოს“ pb.,—„პატრუკი მბნდ-ჳნვარე (მბდინვარე I) არა დაშრიტოს“ O, **ეს. 42,3**. იხ. კუმოლვა.

**მკურნალ-ი** ექიმი: „არა უჴმს ცოცხალთა მკურნალი“ **მთ. 9,12**; „რომელი მკურნალ არს სულთა და ჴორცთაჲ“ **ფლკტ. 146,24**; „მკურნალი იგი იქებინ, რომელმან გან-წირული განკურნის“ **მ. სწ. 203,16**.

**მკურნალობა:** „ასწავლებდა მას ჴელოვნებასა მკურნალო-ბისასა“ Sin.—**11,124v**. იხ. კურნება.

**მკურცხილ-ი** იხ. მკჳრცხი.

**მკუსოლარე** «ტფობა»: „იხილა იგი მკუსოლარე (ტფებოდა რაჲ DE)“ C, **მრ. 14,67**. იხ. კუსოლა.

**მკჳდრ-ი** «დამკჳდრებული», «შენი», დასახლებული; «თესლი», «შვილი», ღვიძლი, მემკვიდრე: „ჭალაკნი და მკჳდრნი (დამკჳდრებულნი O) მისნი“ I, **ეს. 42, 10**; „გარემო მკჳდრთა მისთა“ DE,—„რომელნი დამკჳდ-რებულ იყვნეს გარემო მათსა“ C, **ლ. 1,65**; „მკჳდრ იყო ქანანელი მთასა ეფრემისსა“ G,—„შჱნ იყო ქანანელი შო-რის ეფრემისა“ M, **ისუ ნ. 16,10**; „წარავლინა ნაბუქოდო-ნოსორ მეფემან... ყოველთა მიმართ მკჳდრთა სპარსეთი-სათა“ O, **იუდ. 1,7**; „ნუ იყოფინ მკჳდრი მას შინა“ **საქ. მოც. 1,20**; „რომელნი მკჳდრ ხართ პონტოს შინა“ **ფოკა 339v**; „არა ჰქმნათ მკჳდრმან და მწირმან“ G, **ლევიტ. 16,29**; „აღუდგინოს მკჳდრი ძმასა თჳსსა“ DE,—„აღუ-დგინენ თესლი ძმასა მას თჳსსა“ C, **მთ. 22,24**; „არა დაუტევა მკჳდრი“ C,—„არა დაუშთა შვილი“ **მრ. 12,20**; „მკჳდრად და განმგებელად დაუტევეს ნეტარი ევთჳმი“ **ი.-ე. 51,9**. იხ. დამკჳდრება(-ული), თანამკჳდრი, თანა-მკჳდრება, სამკჳდრებელი, უდაბნოჲს-მკჳდრი, უმკჳდრო.

**მკჳდრ-ი** ბუნება: „აღიღო მიწაჲ ქუეყანით შობილი მკჳდ-რი“ **ფიზ. XXIX, 14**; „მკჳდრი ზოგი ლომისაჲ არნ ხატი“ **ფიზ. XXIII, 12**.

**მკჳდრობა, მკჳდრება** დასახლება, ცხოვრება; «მსხე-მობა»; «პყრობა»: „მკჳდრობდა იგი გაბაას“ M,—„მსხემ იყო ღავას“ G, **მსჯ. 19,16**; „რაჲსათჳს მკჳდრ ხარ ნავთა შინა“ M,—„რად მსხემობ ნავთა შინა“ G, **მსჯ. 5,17**. „ყოვლისა ადგილისათჳს მკჳდრობისა თქუე-ნისა“ G,—„ყოველსავე ქუეყანასა, რომელი გიპყრიეს თქუენ“ pb., **ლევიტ. 25,2**.

**მკჳდრობა** «სამკჳდრებელი», «მსხემობა»; მოსახლეობა, მემკჳდრეობა, მამული; ბუნება: „წარვეც ყოველსა სა-ზღვარსა მკჳდრობისა ძეთა ისრაჱლისათაჲსასა“ G,—„მიუძლუანე იგი ყოველთა საზღვართა სამკჳდრებელი-სა ისრაჱლისათა“ M, **მსჯ. 20,6**; „დაამტკიცა ქუეყანაჲ მკჳდ-რობად მას ზედა“ I, **ეს. 40,22**; „შენ ერის-კაცი ხარ და ვერ ძალგიც აქა მკჳდრობად“ **მ. ცხ. 166r**; „იჴსენ ნაწილი მკჳდრობისა შენისაჲ“ **ფს. 73,2**; „დაადგრა მკჳდრო-ბად (მსხემობად G) კაცისა მის თანა“ M, **მსჯ. 17,11**; „იყოს მკჳდრობაჲ ჩემი მათ შორის“ O, **ეზეკ. 37,27**; „რომელნი-იგი მკჳდრობად წოდებულ იყვნეს“ **იპ. რომ.-კურთხ. მოხ. 150,18**; „ყოვლისა ადგილისათჳს მკჳდრო-ბისა თქუენისა საჴსარი მისცეთ ქუეყანისაჲ“ G, **ლევიტ. 25,24**; „განსცეს მკჳდრობისაგან თჳსისა“ G, **ლევიტ. 25,25**. „ვერ მძორი ჭამის მამისა მის მკჳდრობისა-თჳს“ **ფიზ. XXIII, 14**. იხ. უმკჳდროება; ყოფა.

**მკჳდრ-ყოფა** «ყოფა», დამკჳდრება: „შეიყუარეთ... მარტოდ მკჳდრ-ყოფაჲ“ **ფიზ. XXXII, 28**; „მკჳდრ იყო რაჲ ისრაილი ესსებინს“ G,—„რაჟამს იყოფოდა ისრაჱლი ესებონს“ M, **მსჯ. 11,26**; „მსურის... მკჳდრ-ყოფად გამოუთქუმელთა კეთილთა შენთა“ **ხნდ. 7,15**.

**მკჳრნე**: „შეხედვიდა მათ მკჳრნედ“ H—**841,602**.

**მკჳრტ-ი** კვირტი: „ახლისა ვენაჴისა მკჳრტი, რომელმან ტევანი კურთხევისაჲ გამოიღოს“ Ath.—**11,24v**.

**მკჳრცხ-ი, მკჳრცხლ-ი/მკჳრცხილ-ი/მკურცხილ-ი** ქვე-ითი: „მძიმე გჳჩნდა თხოვაჲ მეფისა მისგან მკჳრცხები-სა (მკჳრცხილებისა I) და მჴედრებისა“ O, **ეზრა 8,51**; „წარვიდეს შენგან მკჳრცხლნი (მკურცხილ-ნი I) წარქცეულნი მტერთაგან“ O, **ბარ. 5,6**; „მკჳრცხლ... შეკრბა მუნ“ DE,—„მკურცხილნი... მირბიოდეს მუნ და

შეკრბეს“ C, **მრ. 6,33**; „წარმოვიდეს... ექუსას ათასი მამაკაცი მკჳრცხლი“ O, **გამოსლ. 12,37**; „წარიყვანა ყოველი ერი მისი მკჳრცხლი და მჴედარი და ეტლები“ O, **ივდ. 2,12**; „მისდევდა მას მკურცხილ“ **მთ. 14,13**; „ჰუნესა ზედა ჯდომისა წილ უჴამურნი მკჳრცხლ წარვიდეთ“ **მ. ხწ. 147,5.**

**მკჳრცხე, მკჳრცხ-ი, მკჳრცხილ-ი, მკჳრცხლ-ი** კისკასი: „იყო იგი მკჳრცხჱ (მკჳრცხლ Ⴂ) წინაშე ღმრთისა“ **საქ. მოც. 7,20**; „იხილეს ყრმაჲ იგი მკჳრცხი“ Q,—„იხილეს მკჳრცხლ ყრმაჲ იგი“ **ჰებრ. 11,23**; „იხილეს იგი მკჳრცხედ“ O, **გამოსლ. 2,2**; „ყოველთა საქმეთა შენთა იყავ მკჳრცხჱ“ O, **ზირ. 34,27.**

**მლალველ-ი** მებრძოლი, შემბმელი: „ჰგონებდეს, ვითარმედ არიან ვინმე მის თანა კაცნი მლალველნი“ **მრთ.** A, **ანტ. დ. 25r**. იხ. ლალვა.

**მლაღობელ-ი** დამცინავი, მასხარა; მისანი: „სრულ ვიყავ მე მლაღობელთა თანა“ O, **იობ 31,5**; „ნუ ისმენთ... მლაღობელთა თქუენთასა და მზმნელთა თქუენთასა და მეწამლეთა თქუენთასა“ I, **იერემ. 27,9**. იხ. ლაღობა.

**მლევან-ი** მსგავსი: „ესევითარსა უკმან დაშნნი სიტყუანი, რაჲთა მლევანითა მით ჰფარვიდეს ბოროტსა მას“ **ბალ. 136,17**. იხ. ეგემლევანი, ესემლევანი.

**მლევან-ი** მწუხარე. იხ. მლევანება.

**მლევანება** მწუხარება: „წარმგზავნეს ბერი მრავლითა მლევანებითა“ **მ. ცხ. 210r**. იხ. მლევანი.

**მლეწველ-ი** კალოზე მომუშავე: „არა დაუკრა პირი ჴარსა მლეწველსა“ **I კორ. 9,10**. იხ. ლეწვა.

**მლიქნე** მაამებელი, მახვეწარი: „გონებისა შენისაებრ სახელი გეწოდა შენ აგრიკოლაოზ—ველური მლიქნე“ A, **სბსტ. 127,18**. იხ. ლიქნა.

**მლოცავ-ი** მლოცველი: „მივიდეს ოდესმე მონაზონნი, რომელთა მლოცავ ეწოდების“ **მ. ცხ. 303v**. იხ. ლოცვა.

**მლოცველ-ი** ალმთქმელი, მვედრებელი: „მოანიჭის თხოვაჲ მლოცველთა მისთა“ O, **I მფ. 2,9**; „განწმიდნეს მლოცველნი მისნი და უფროჲს თოვლისა განსპეტაკნეს“ O, **გოდ. იერემ. 4,7**. იხ. ლოცვა.

**მლტოლვარე** გაქცეული: „მლტოლვარე მიისწრაფინ იგი სენაკად თჳსად“ **მ. ცხ 289v**. იხ. ლტოლვა.

**მლხინებელ-ი** შემნდობელი, მპატიებელი, გამწმედელი ცოდვათაგან: „მლხინებელ ვექმნე უშჯულოებათა მათთა“ **იერემ. 31,34**; „ვხადოდით სახელსა მისსა წმიდასა სასოდ და შემწედ, მლხინებელად და მაცხოვრად ჩუენდა“ **მ. ხწ. 161,14**; „მოავლინა ძჱ თჳსი მლხინებელად ცოდვათა ჩუენთა“ **I ი. 4,10**. იხ. ლხინება.

**მმადლობელ-ი** მადლის გადამხდელი: „იპოების მრავალგზის სული მორწმუნე და მმადლობელი“ **მ. ცხ. 58v**. იხ. მადლობა.

**მმამრობა** მამაცობა, მჴნე-ყოფა: „განძლიერდი და მმამრობდ“ G,—„განძლიერდი და მჴნე იყავ“ pb., **ისუ ნ. 1,6**. იხ. მამრი.

**მმარხველ-ი** მარხვის შემნახველი, შემნახველი, დამცველი: „რაჲთა არა უჩნდე კაცთა მმარხველ“ **მთ. 6,18**; „იყოს იგი წმიდა და მმარხველ“ **მ. ცხ. 27r**; „მმარხველ იქმენ ენისა და მუცლისა“ **მ. ცხ. 12r**. იხ. მარხვა; შჯულისა-მმარხველი.

**მმთავრობ-ი** მთავარი, «გუნდი»: „იყო ასორ პირველ მმთავრობი ყოველთა ამათ მეფობათაჲ“ G,—„რამეთუ ასური ჰმთავრობდა პირველად ყოველთა მეფეთა ამათ“ M, **ისუ ნ. 11,10**; „მმთავრობთა (გუნდთა) მისთანათა მიიმართეს“ G, **მსჯ. 9,44**. იხ. მთავარი.

**მმოსელ-ი** იხ. მოსა; მკუდრის-მმოსელი.

**მნა** ფულის ერთეული: „მისცა მათ ათი მნაჲ“ **ლ. 19,13**; „ათხუთმეტი სიკლაჲ მნაჲ იგი იყავნ თქუენი“ O, **ეზეკ. 45,12.**

**მნათე**: „დეკანოზი ოდეს აწუევნ ანუ მნათჱ...“ **ი.-ე. 34,12.**

**მნათობ-ი** მანათობელი: „დაბურონ საბაზმაკე მნათობი“ G, **რიცხ. 4,8**; „მნათობთა ცისათა საწონელთა სოფლისათა ღმრთად ჰგონებდეს“ O, **სიბრძ. სოლ. 13,2**. იხ. ნათება.

**მნაკეტ-ი**: „მსგავსად ნავისა გარეშეთა მათგანისა მნაკეტთა ღელვათა დაეცემინ“ Ath.—**12,233v.**

**მნატრე** მონატრული: „არავინ ტყუის სხუაჲ თჳნიერ მაქებელნი და მნატრენი ჩუენნი“ **მ. ცხ. 49v**; „მნატრენი ჩუენნი მაცთუნებენ“ **მ. ცხ. 375r**. იხ. ნატრა.

**მნატრელ-ი** მონატრული: „მაქებელთაგან და მნატრელთა უფროჲსღა ივნებს და იზღვევის“ **მ. ცხ. 60r**. იხ. ნატრა.

**მნე** ათასის თავი, კარის გამრიგე, მეურნე; მეთაური, თავი; მსახური: „ამსახურებდით ვითარცა კეთილნი მნენი“ **I პეტრე 4,10**; „კაცი ვინმე იყო მდიდარი, რომელსა ესუა მნჱ“ **ლ. 16,1**; „მნე... რომელი დაადგინოს უფალმან მონათა თჳსთა ზედა მიცემად ჟამსა იფქლის-საწყაული“ **ლ. 12,42**; „ეზოჲს-მოძღუართა და მნეთა ქუეშე არნ ვიდრე ადგილად მოდგომადმდე მამისა თჳსისა“ **გალატ. 4,2**; „გიკითხავს თქუენ ერასტოს, მნე ქალაქისაჲ“ **ჰრომ. 16,23**; „შეიპყრეს დედაკაცი იგი მნეთა მათ ეკლესიისათა“ **მ. ცხ. 163r**. იხ. მნობა, სამნო, ღჳნის-მნე.

**[მნებელ-ი]** იხ. ნება; თანა-მნებელი.

**მნთებარე** ანთებული: „სანთელი მნთებარე“ **მ. ცხ. 286v**. იხ. ნთება.

**მნობა** «ეზოჲს-მოძღუარ (ყოფა)», მეურნედ, გამგებლად ყოფნა: „არღარა ჴელ-გეწიფების შენ ამიერითგან მნობად“ DE,—„არღარა ყოფად ხარ ჩემდა ეზოჲს-მოძღუარ“ C, **ლ. 16,2**

**მნობა** «სამნო», მეურნეობა: „რაჟამს გარდავდგე მნობისაგან (სამნოსა ამას C)“ **ლ. 16,4**. იხ. მნე, ღჳნის-მნეობა.

**მნუსხველ-ი** გადამწერი: „ლოცვა ყავთ... იორდანესთჳსცა მნუსხველისა“ H—**2251,104r**. იხ. ნუსხვა.

**მო** (←მოგუალ-) მოსვლა: „მო და მივიდეთ“ C,—„განვიდეთ“ DE, **ლ. 2,15**; „ხოლო აწ მო და მივიდეთ მისა“ C,—„არამედ მოგუალე და მივიდეთ მისა“ DE, **ი. 11,15**; „მო და მოვკლათ ეგე“ **იპ. რომ-კურ თხ. მოხ. 158,19.**

**მო-მდე**: „დღითგან მო დღედმდე“ O, **გამოსლ. 18,10**; „მოდღენდელად დღედმდე“ O, **II ეზრა 9,6.**

**მოადგილ-ი** «ადგილი»: „მიჰრიდა ამბოხისა მისგან მოადგილსა მას“ C,—„მიეფარა, რამეთუ ერი იყო ადგილსა მას“ DE, **ი. 5,13.** იხ. ადგილი.

**მოავაზაკება** ავაზაკობა, ქურდობა, ძარცვა: „და თუ შე-რაჲ-იძინის ანუ მოიავაზაკის“ O, **I ეზრა 4,23;** „შენცა მოიავაზაკე მათ მიერ სულისა შენისა სარგებელი“ **მ. სწ. 257,22.** იხ. ავაზაკება.

**მოათევსება** «მოღება ათეულისა», მეათედის აღება: „მოიათევსით პიტნაკისაჲ“ C,—„მოიღებთ ათეულსა პიტნაკისა“ DE, **მთ. 23,23.** იხ. ათი.

**მოათეულება** მეათედის აღება: „რომელმან მოიათეულნეს ლევიტელნი იგი“ O, **ნეემ. 10,38.** იხ. ათეულება.

**მოალვა** «მოწუვა»: „ზოოვი მოალა და ნალუარევნი არნონისანი დაუმტკიცნა დამკჳდრებად“ G,—„ზოობი მოწუვა და ჴევნი არანისანი დაამტკიცნა დამკჳდრებად“ **pb., რიცხ. 21,14.**

**მოანგაჰრება** დაკლება: „არავინ ვხრწენით, არავის მო-ვაანგაჰრეთ“ **II კორ. 7,2;** „მის მიერ მო-რაჲმე-განგაჰრებ თქუენ“ **II კორ. 12,17.** „არა გარდასლვად და **მოანგაჰრებად** საქმესა ძმისა თჳსისასა“ **I თეს. 4,6.** იხ. ანგაჰრება.

**მოარება** მოთხვა, «მიმოვლა».

**მოარულ-ი** მიმომავალი; «მოთხვა»: „მოარულთა საშუალ ცეცხლისა“ pb.,—„იმოთხვენ შორის საჴუმილსა მაგას“ O, **დან. 3,92.**

**მოაქამდე, მოაქამომდე** «აქამომდე», «ვიდრე დღისამდე», «მოაქადღედმდე»: „მოაქამდე“ C,—„აქამომდე“ DE, **ი. 2,10;** „იწყო გალილეაჲთ და მოაქამდე“ C,—„უწყიეს გალილეაჲთ ვიდრე აქამომდე“ DE, **ლ. 23,5;** „ვითარცა ჰყავთ მოაქამომდე“ M,—„ვითარ სახედ ჰყავთ ვიდრე დღისამდე ამის“ G, **ისუ ნ. 23,8;** „მოაქამდე“ O,—„მოაქადღედმდე“ I, **იერემ. 3,25.**

**მოაქუნ, მოაქუნდა** იხ. მოქონება.

**მოახლება** მოახლოება, «მოწევნა», «ახლოს ყოფნა», «მოხყბა»: „მომაახლენით ჩემდა, რაჲთა ვაკურთხნე იგინი“ **იპ. რომ.-კურთხ. ისაკ და იაკ.;** „მოეახლა ნავსა“ C,—„ახლოს იყო ნავსა მას“ DE, **ი. 6,19;** „მიეახლენით ღმერთსა და მოგეახლოს თქუენ“ **იაკ. 4,8;** „ნუ მომეახლები მე, რამეთუ წმიდა ვარ“ **I, ეს. 65,5;** „ვითარცა მოეახლა (მოიწია A) ჟამი იგი აღთქუმისაჲ“ **საქ. მოც. 7,17;** „არღა მოგეახლოს შენ ამიერითგან მზაკუვარი იგი“ **საკითხ. წიგ. II 101,32.**

**მოახლება** «მოხებაა»: „მოახლებასა (მოხებასა Ꟊ) ჩემ ზედა უკეთურთასა შეჭმად (შეჭამად Ꟊ) ჴორცთა ჩემთა“ **ფს. 26,2.**

**მოახლებულ-ი** მოწევნული: „მოახლებულ არს სასუფეველი ღმრთისაჲ“ **მრ. 1,15;** „მოახლებულ არს... წყალობაჲ ღმრთისაჲ“ **მ. ცხ. 152r.** იხ. ახლო.

**მობანა** «დაბანა»: „მოიბანე ემბაზსა მას სილოამს“ C,—„დაიბანე საბანელსა მას სილოამისასა“ DE, **ი. 9,7;** „მოგბანო სისხლი ეგე პირსა შენსა“ **შუშ. VII, 15.** იხ. ბანა.

**მობაძვა-ი** მბაძველი, მსგავსი, მიმსგავსებული; მოშურნე: „მობაძავ იქმნენით, ძმანო, ეკლესიათა ღმრთისათა“ **I ფლპ. 2,14;** „მობაძავ ჩუენდა იქმნენით და უფლისა“ **I თეს. 1,6;** „უკუეთუ თქუენ კეთილის მობაძავ იქმნნეთ“ **I პეტრე 3,13;** „მობაძავად კეთილთა საქმეთა“ **ტიტ. 2,14;** „მშჳდობაჲ მობაძავ წჳმისა არს“ **მ. სწ. 66,8.** იხ. ბაძვა.

**მობაძაობა** მიმსგავსება: „არა დააკლდეს მობაძაობისაგან მათისა“ **ბ. კეს.- 40-თჳს 116,7.** იხ. მობაძავი.

**მობერვა** «ნქრევა»: „მოჰბერე მტილსა ჩემსა“ O, **ქებ 4,16;** „მოჰბერა მათ და განჴმეს“ O,—„ანქრევდეს მათ ზედა ქარი და განჴმენ“ **I, ეს. 40,24;** „მოვჰბერო თქუენ ზედა ცეცხლითა რისხვისა ჩემისაჲთა“ **O, ეზეკ. 22,21;** „მოჰბერეს ნიავ-ქართა სიკუდილისათა“ **მ. სწ. 197,28.** იხ. ბერვა.

**მობირება** მიმხრობა: „რაჲთა მო-ვითარ რაჲთა-იბიროს გონებაჲ მის ქალისა მოსლვად მისა“ **რიფს. 176,31;** „რომელ-იგი მოებირა რაქისს“ **ბალ. 112,31.** იხ. ბირება.

**მობლარდნა** მოხვევა: „მოიბლარდნა წელთა ძონძი“ **ბალ. 158,24;** „რომელსა მოებლარდნა საბლარდნელი სპეტაკი“ **პოვნა სტეფ. 499;** „მომბლარდნა ტკივილი ვითარცა საბლარდნელი“ **მ. სწ. 119,20.**

**მობლარდნილ-ი** შემოხვეული, მოსილი: „სპეტაკითა ზეწარითა მობლარდნილი“ **მრკ. 253v.** იხ. ბლარდნა; შდრ. მოსაბლარდნელი.

**მობმა** «მოყვანება», «მოგურა», «გამობმა»: „უბიწოჲ მოიბან (მოიყვანოს G) იგი წინაშე უფლისა“ O, **ლევიტ. 3,1;** „მოიბას ცოდვისა მისთჳს“ O,—„მოჰგუაროს ცოდვისათჳს მისისა“ **G, ლევიტ, 4,3;** „საბელი ძოწეული ესე მოაბა სარკუმელსა“ G,—„შტანგი ესე მეწამული გამოაბა სარკუმელსა“ **M, ისუ ნ. 2,18;** „მოიბნა ორნი იგი ჴარნი და დაკლნა და განყვნა ასოვეულად“ **O, I მფ. 11,7;** „მოიბთ ჴარი იგი უსხი და დაკალთ“ **C, ლ. 15,23.**

**მობმის-ყოფა** ხელის მოვლება, ჩაჭიდება: „მობმა-უყო რქათა მათ საკურთხეველისათა“ **O, III მფ. 2,28.** იხ. ბმა.

**მობნევა** «მოთესვა»: „ცეცხლი ესე უცხოჲ მოაბნიეთ (მოსთესე G) მუნ“ **pb., რიცხ. 16,36.** იხ. ბნევა.

**მობრწყინვალე** «მბზინვარე»: „უკუეთუ... იყოს ტყავსა ჴორცისა მისისასა ბრწყინვალებაჲ მობრწყინვალედ მოთეთრედ... მძოვარი არს“ pb.,—„რომლისა იქმნეს ტყავსა ჴორცთა მისთასა ბზინვაჲ მბზინვარე მოთეთროჲ... მძო[ა]რი არს“ **G, ლევიტ. 13,37.** იხ. ბრწყინვალე.

**მობურვა** დახურვა: „გარემოჲს პირსა მისსა მოიბურენ“ G,—„პირი მისი დაბურვილი“ **pb., ლევიტ. 13, 45;** „წჳვნი მათნი მოიბურნეს სამოსლითა“ **S—1141,502.** „იყო იგი **მობურვილ**“ G,—„იყო იგი დაბურვილ“ **O, დან. 13,32.** იხ. ბურვა.

**მობძარვა** «პება»: „სამოსელი მისი არა მოიბძაროს“ G,—„სამოსელსა ნუ იპებ“ **pb., ლევიტ. 21,10** იხ. ბძარვა.

**მოგება** შეძენა, შოვნა, ყიდვა: „ნუ მოიგებთ ოქროსა“ **მთ. 10,9;** „მოვიგე მრნები და მჴევლები“ **O, ეკლ. 2,7;** „მოიგე შენდად სახუეველი მჩურისაჲ“ **I, იერემ. 13,1;** „გჳჩუენე მეუფებაჲ შენი, რომელ მოგიგებიეს, შესულე-ბულო აპოლონ“ **ფლკტ. 144, 27;** „უკუეთუ მოიგო მონაჲ

ებრაელი, ექუს წელ გმონებდეს შენ“ O, გამოსლ. 21,2; „ვითარ მოიგებვის სიმდაბლე?“ Ath.—17,290v; „მოიგე თავისა შენისად აგარაკი ჩემი“ pb.,—„დაიპყარ აგარაკი ჩემი“ O, იერემ. 32,7

**მოგება** შეძენა, ქონება; «მოპოვნება»: „უმჯობეს არს იგი მოგებად, ვიდრე ოქროჲსა და ვეცხლისა“ O. იგ. სოლ. 3,14; „მოვიღე წიგნი იგი მოგებისაჲ დაბეჭდული“ I, იერემ. 32,11; „არა არს აღსასრულ მოგებისა მათისაჲ“ I, ბარ. 3,18; „მოგებად სიბრძნისა უგულოს არა ძალ-უც“ pb.,—„მოპოვნებად სიბრძნისა უგუნურსა მას ვერ ჴელ-ეწიფების“ O, იგ. სოლ. 17,16.

**მოგებულ-ი** შეძენილი; საკუთარი: „უსამართლოდ მოგებულისაგან ყოფად არა არს ქველის-საქმჱ“ მ. სწ. 55,4; „იყვნეთ ერად ჩემდა მოგებულად ყოველთაგან ნათესავთა“ O, გამოსლ. 19,5; „განწმიდნეს თავისა თჳსისა ერად მოგებულად“ ტიტ. 2,14. იხ. გება; შდრ. მომგებელი, მონაგები, მოსაგებელი, უკუმოგება.

**მოგება** სამაგიეროს გადახდა, ზღვევა: „რომელი ჰხედავს დაფარულთა, მოგაგოს შენ ცხადად“ მთ. 6,4; „არა აქუს, რაჲ მოგაგონ შენ“ ლ. 14,14; „ღირსად საქმეთა ჩუენთაებრ მომეგების ჩუენ“ C, ლ. 23,41; „რომელთა მომაგეს მე ბოროტი“ ფს. 7,5; „საშჯულსა მოაგებს და კეთილად აგოს“ O, ეს. 35,4; „მართლიად მოგუაგებ ბოროტსა კეთილისა წილ“ ფლკტ. 142,9 იხ. გება.

**მოგება** «შექცევა», გამრთელება, მორჩენა, მოსვლა: „მომაგე მე იგი მშჳდობით“ M,—„შემიქციენ ესენი მშჳდობით“ G, მსჯ. 11,13; „მოეგო ჴელი მისი ვითარცა ერთი იგი“ DE, ლ. 6,10; „კუალად მოეგნენ, ვითარცა იყვნეს პირველ“ O, ეზეკ. 16,55; „გონებასა თჳსსა მოეგო პეტრე“ პეტრე მოც. 44,29; „მოეგო თავად თჳსად ძმაჲ იგი“ მ. ცხ 94v; „მოეგო თავსა თჳსსა“ მ. ცხ. 94r. იხ. გება.

**მოგება** «მომართება», მოწყობა, წესრიგში მოყვანა: „მოაგოს სახლი და ეძიებდეს გულს-მოდგინედ“ C,—„მოჰმართოს სახლი თჳსი და ეძიებდეს გულს-მოდგინედ“ DE, ლ. 15,8; „ელია მივიდეს და კუალად მოაგოს ყოველი“ მთ. 17,11. იხ. გება.

**მოგება** «მიგება», პასუხის გაცემა: „არას მოუგებ, რასა ესენი შეგწამებენ შენ?“ C,—„არას მიუგება, რასა-ესე შეგწამებენ შენ?“ DE, მრ. 14,60; „მართლ მომიგე“ ლ. 10,28; „არარაჲ მომიგეს“ ფლკტ. 147,15. იხ. გება.

**მოგებება** «გამოგებება», მიგებება: „მოეგებვოდეს მას“ მთ. 8,28; „მოეგებვოდა (გამოეგებვოდა C) მას... კაცი“ მრ. 5,2; „მოეგებვოდეს მას მჴუმილნი იგი“ O, ივდ. 10,11; „მოეგებვოდეს მას მონანი მისნი სიხარულით“ ი. 4,51; „მოაგებნა კაცნი“ O, II მფ. 10,5; „გუნდად-გუნდად მოეგებვოდეს მას ძალნი ცათანი“ ნრხ. 78,20. იხ გებება.

**მოგზავნება** (გზისა) «ქმნა (გზისა)»: „მოვიდა... სახიდმდე მიქაისა მოგზავნებით გზისა თჳსისა“ pb.,—„მოვიდა... სახიდმდე მიხაჲსა ქმნად გზისა მისისა“ G, მსჯ. 17,8.

**მოგზაურ-ი** «თანა-მოგზაური», მგზავრი, მავალი; გამყოლი: „მოგზაურთა თანა არს“ DE,—„თანა-მოგზაურთა თანა იყოს“ C, ლ. 2,44; „იხილა მოგზაური კაცი უბანთა ზედა ქალაქისათა“ G, მსჯ. 19,17; „მოიწიოს შენ ზედა, ვითარცა ბოროტი მოგზაური, სიგლახაკე“ O, იგ. სოლ 6,11; „აჰა ესერა მოგზაურნი ისმაიტელნი ვაჭარნი მოვიდოდეს გალაადით“ O, დაბ. 37,25; „დასთრგუნვენ მას მოგზაურნი“ მ. ცხ. 76v; „სადა არს, რომელი მოგზაურ ექმნა მრავალთა და დღეს მოგზაურნი მისნი იქცეს და იგი საფლავსა შინა ირღუევის?“ მ. სწ. 223,4.

**მოგზაურ-ყოფა** თანამოგზაურება: „რომელთა მოგზაურ-ყოფად ხარ“ ანდტ.-ანატ. 211,11. იხ. გზა; შდრ. თანამოგზაური.

**მოგზნება** «აღგზნება», ანთება: „მოაგზნეს (აღაგზნეს pb.) ცეცხლი მოაბსა ზედა“ G, რიცხ. 21,30. იხ. გზნება.

**მოგინება** ცუდად მოხსენება, შეურაცხყოფა, დაცინვა: „ნუ ვინ მომიგინდების ზომად წერისათჳს“ H—2251, 204r; „დიდად მოუგინდის და ფიცხლად წუართის“ ი.-ე. 36,18. „იყავნ გუამი შენი განჴმარ და დამდნარ შრომითა და **მოგინებითა** ღამის-თევისა და უძლურებისაჲთა“ მ. სწ. 168,25; „მზისა ჭირითა და მოგინებითა და წყურილითა ყოლადვე დაჴსნილ იქმნა“ ლიმ. 69,3. „ჴორცნი, მოგინებულნი მარხვითა, უბიწოდ გამოჩნდიან“ მ. სწ. 304,15. იხ. გინება.

**მოგლა** «დაგლა», ფქვა, დანაყვა: „მოჰგლიდეს ფილითა“ G, რიცხ. 11,8; „მოჰგალო ამისგან წულილად“ O, გამოსლ. 30,36; „მოგალე და დაიდევ წყლულებასა შენსა“ I,—„დაგალე და იცხე“ pb., ეს. 38,21. იხ. გლა.

**მოგობა** იხ. მოგუება.

**მოგოზა** შეგლესა, «ცხება»: „ყოველი ნაბრძჳრი მისი მას შინა მოგოზა თიჴითა“ O,—„ყოველი ბიწოვნებაჲ, რომელი მას ზედა არს, სცხო“ pb., სიბრძ. სოლ. 13,14. იხ. გოზა.

**მოგონება** «გულისჴმის-ყოფა», «გონება», გრძნობა, შეგნება, ცნობა, შეტყობა, განზრახვა, მოფიქრება: „მოეგონა სიტყჳსაჲ მის“ C,—„გულისჴმა-ყვეს სიტყუაჲ იგი“ DE, ლ. 2,17; „მოეგონა მამასა მისსა ჟამი იგი“ ი. 4,53; „გულსა მოეგონა და შევიდა იგი სახლსა მარიამისსა“ საქ. მოც. 12,12; „ესე რაჲმე რად ჰქმენ, იგი რაჲმე რად მოიგონე?“ მ. ცხ. 107r; „მოაგონებს ქმნად“ მ. ცხ. 280v; „მოაგონა ძმასა თჳსსა“ მ. ცხ. 117r; „მოიგონე განსაცდელი“ მ. ცხ. 83r; „ვერა სადა მოვიგონე სიკუდილი, თუ მოსიკუდიდ ვარ უკუნისამდე“ მ. სწ. 249,8; „მოიგონეს ცვალება ჟამთა და შჯულისა“ pb.,—„ჰგონებდეს ცვალებად ჟამთა და შჯულსა“ O, დან. 7,25.

**მოგონება** შეტყობა, შეგნება, აზრი: „მოგონებად-მდევვე განგუეშორის“ გრ. ანძ.-შობ. 295,33; „წერილი გულად უწეს გონებასა, სადა-იგი მოგონებანი იშვებიან“ Ath.—17,336v.

**მოგონებულ-ი** განზრახული, მოფიქრებული: „ვითარცა მო-ოდენ-იგონა ესე, მეყსეულად გამოვიდა სენაკით თჳსით და გზასა შეუდგა სოფლისასა, რაჲთა მოგონებული საქმითცა აღასრულოს“ მ. ცხ. 295r. იხ. გონება; შდრ. მოუგონებელი.

**მოგორვება** «მიგორვება»; „მოაგორვა (მიაგორვა DE) ლოდი დიდი კარსა მის საფლავისასა“ **მთ. 27,60**; „მოაგორვეთ ჩემდა ლოდი ერთი დიდი“ **O, I მფ. 14,33**. იხ. გორვება.

**მოგრგენა** «განქკრვება»: „სიკეთემან სისპეტაკისა მისისამან მოაგრგინის თუალთა“ O,—„სიკეთე სისპეტაკისა მისისა განაქკრვებს თუალთა“ pb., **ზირ. 43,18**. იხ. გრგენა.

**მოგრემანება** სურმის ცხება: „მოიგრემანნა წარბნი თჳსნი და შეიმკო თავი“ **O, IV მფ. 9,30**. იხ. გრემანი.

**მოგუ** ჩექმა: „იკონომოსისაგან ითხოვიან: გინა თუ მოგუნი გინა თუ ჩაფლანი გინა თუ ტყავი“ **ი.-ე. 44,26**; „შევკერნეთ მოგუნი“ **ბ. კეხ.-ექუს. დღ. 134,18**.

**მოგუ** ვარსკვლავთ-მრიცხველი, მისანი, კუდიანი; მაზდეანთა მოძღვარი: „მოუწოდა მოგუთა მათ“ **მთ. 2,7**; „პოვეს მუნ კაცი ერთი მოგჳ“ **საქ. მოც. 13,6**; „წარმოითრიეთ მოგჳ ეგე“ **თეკლა 99,20**; „წიგნებიცა მოიღო მოგჳსა მის ფილექტიმონისგან“ **ფლკტ. 158,7**; „სიმონ მოგჳსაჲ აქუს ორგულებაჲ“ **მრთ. S, კ. იერ.-ნათლისღ. 86,36**; „შეეყო მოგუსა ვისმე“ **იზტ. 115,24**. იხ. დამოგუნა, მოგუება, მოგუთ(ა)-მთავარი, მოგუნა.

**მოგუალ** «მო», მოსვლა: „ხოლო აწ მო და მივიდეთ მისა“ C,—„არამედ მოგუალე და მივიდეთ მისა“ **DE, ი. 11,15**. იხ. გუალ.

**მოგუება** მოხიბლვა, მოჯადოება, გრძნება, მაზდეანობა: „ვნებანი ჰმოგუნიან სულსა, რაჲთა ვითარ მოაცთუნონ ცოდვათა ზედა ჴორცთა“ **მ. ცხ. 160v**; „ჰმოგუნინ, რაჲთამცა მიაქცია იგი“ **ლიმ. 12,30**.

**მოგუება, მოგობა** მისნობა, ჯადო, კუდიანობა; მაზდეანური მოძღვრება, მაზდეანობა: „ესენი არიან, რომელთა აღაშფოთეს პირი ყოვლისა ქუეყანისაჲ გრძნებითა და მოგუებითა მაგათითა“ **მ. ცხ. 192v**; „მტერ არიან ცეცხლისა და მოგუებისა“ **ატმ. 96,11**; „იქჳთ აქუნდა მოგუებაჲ“ **იზტ. 115,17**; „რაჲთამცა დაუტევა მოგობაჲ იგი და იქმნა იგი ქრისტიანე“ **შუშ. XI, 8**. იხ. მოგუ.

**მოგუთ(ა)-მთავარ-ი** მოგვთა თავი: „იხილეს რაჲ ესე მოგუთ(ა)-მთავართა და მოგუთა... შეკრბეს“ **ატმ. 95,11**. იხ. მთავარი.

**მოგულძჳრება**: „მეფე და ყოველნი მეინაჴენი მისნი მოიგულძჳრნეს უცბად განგებითა მისითა“ **მ. სწ. 206,16**. იხ. [გულძჳრება].

**მოგუნა**: „მრავლითა უცნებითა ჰმოგუნიდეს მას“ **საკითხ. წიგ. II 26,15**. „ყოვლადვე არა შეიწყნარა მოგუნაჲ იგი მისი“ **საკითხ. წიგ. II 27,32**. იხ. მოგუ.

**მოგურა** «მორთუმა», «მობმა», «მოყვანება», მოგვრა, მიყვანა: „მოჰგუარეს (მოართუეს C) მას ბრმაჲ“ **მრ. 8,22**; „მოჰგურიდეს მას ყრმებსა“ DE,—„მოართუმიდეს მას ყრმებსა“ **C, მრ. 10,13**; „მოჰგუაროს ტარიგი წელიწდეული ცოდვისა მისთჳს“ pb.,—„მოიბას ტარიგი წელიწდეული ბრალისათჳს“ **G, რიცხ. 6,12**; „მოჰგუარეს იესოს“ M,—„მოიყვანეს იგი იისუჲს მიმართ“ **G, ისუ ნ. 8,28**; „აჰჴსენით და მომგუარეთ მე იგი“ **მთ. 21,2**; „არცა მოჰგუარნენ ასულნი მათნი ძეთა თჳსთა“ **O, ნეემ. 13,25**; „არა მოჰგუარო ცოლი ძესა ჩემსა ისაკს“ **O, დაბ. 24,3**; „არა მომგუარე შენ ცხოვარი მსხუერპლთა შენთაჲ“ **I, ეს. 43,23**. იხ. გურა.

**მოდ-ი** მარცვლეულის საწყაო; modius: „ისესხიან მოდი ერთი, გინა ორი... და მოიღიან და დასთესიან იგი სასოებით ქუეყანასა მათსა“ **მ. სწ. 90,13**; „ნავი ხუთასისა მოდისაჲ“ **ი.-ე. 23,6**.

**მოდგამ-ი** ამხანაგი, მოზიარე, გვერდში მდგომი: „სხუანი მოდგამნი თქუენნი, რომელ განწესებულ არიან საქმესა ასურასტანელთა“ **M, I ეზრა 6,27**; „რაჲთა უკეთური იგი მოდგამითურთ მოუძლურდეს“ **რიფს. 177,31**. იხ. დგმა; შდრ. განზრახვის-მოდგამი, ერის-კაცობისა მოდგამი, თანამოდგამი, თუალთა მოდგამი, მოდგამობა, მონათმოდგამი.

**მოდგამობა** თანადგომა: „ლოცვისა მოდგამობასა მოხჳდე“ **ბალ. 147,24**. იხ. მოდგამი.

[**მოდგინე**] იხ. დგინება.

**მოდგინება** გარეშემოცვა, შემორტყმა, «გარე-მოდგინება»: „მოადგინო მას ბანაკები“ **G, ეზეკ. 4,2**; „მოადგინენ მას ყოველნი მბრძოლნი გარემოჲს“ M, — „გარე-მოადგინე მას ყოველნი მეჰომენი გარემო“ **G, ისუ ნ. 6,3**; „წყალი მწარე მოადგინეს ქუეყანასა და სამკჳდრებელსა ზედა მათსა“ **მ. სწ. 101,17**. იხ. დგინება, გარე-მოდგინება.

**მოდგმა** მოცვა, მორტყმა, მოვლება, მოდება, მოყენება (გვერდით): „მოგადგან შენ მტერთა შენთა ლაშქარი“ **ლ. 19,43**; „არცაღა მოადგას ზღუდისზღუდე“ **I, ეს. 37, 33**; „მოადგა გარემო მისსა ზღუდე ლოდთაგან თლილთა“ **O, ივდ. 1,2**; „მოადგას პატნეზი“ **O, დან. 11,15**; „მოადგა დავით ზღუდე ასურეთსა“ **M, I ნშტ. 18,6**; „მოადგა მათ (სფირიდებსა) ყურები“ **მ. ცხ. 387r**; „მოიდგნის კაცმან ქორნი გინა ძაღლნი“ **ბალ. 97,21**. „მოდგმად პატნეზი ბჭეთა ზედა მისთა“ pb.,—„მოდგმად ლაშქარი ბჭეთა მისთა“ **O, ეზეკ. 21,27**. იხ. დგმა.

**მოდგმულ-ი** მომდგარი: „დღეს მოდგმულ არს საქმე თავთა ჩუენთა ზედა“ **ბალ. 121,12**.

**მოდგომა** შემოვლა, შემოხვევა, მოახლოება: „მოადეგით სიონსა“ **ფს 47,13**; „დაყმებოდიან ვითარცა ძაღლნი და მოადგენ ქალაქსა“ **ფს 58,7**; „მომადგეს მე, ვითარცა ფუტკარი“ **ფს. 117,12**; „მო-რე-დგეს და ვეტყოდი მას“ **O, II მფ. 20,16**.

**მოდგომა** შემოვლება: „მოდგომით მომადგეს მე“ **ფს. 117,11**.

**მოდგომილ-ი** «გარდასრული», «თან-მდებარე»: „ისო მოხუცებულ იყო და მოდგომილ დღეთა“ M,—„იისუ მოხუცებულ იყო, გარდასრულ დღეთა“ **G, ისუ ნ. 23,1**; „ტომ(ნ)ი ისრაელისა(ნი), რომელნი მოდგომილ არიან მას“ O,—„ტომნი ისრაელისანი თან-მდებარენი მის თანა“ pb., **ეზეკ. 37,19**. იხ. დგომა, გარე-მოდგომა, ზედამოდგომა.

**მოდგურ-ი** «მედგური», სადგომი, სათევი ადგილი: „მოვიდეს მისა ძენი ბაბილონისანი საწოლად მოდგურთა (მედგურთა pb.)“ O, ეზეკ. 23,17. იხ. დგრომა.

**მოდება** «შემოსვა», შემოყრა, «მოსხმა»: „მოიდვა შესამოსელი შენი თავსა ზედა“ G,—„შეიმოსო სამოსელი თჳსი“ O, რუთ 3,3; „მოსდვას მიწაჲ და დაიპყრას იგი“ ამბ. 1,10; „მოსდვეს დიდ ბადე სანადიროჲ შორს“ მ. ცხ. 193r; „მოსდვეს (მოჰსხნა G) იგინი გარე-მოსაღებელად საკურთხეველისა“ M, რიცხ. 16,39.

**მოდევნება** «შედგომა», «შემოდგომა», «მიდევნება»: „მოსდევდეს იესუს“ C,—„შეუდგეს იესუს“ DE, მთ. 27,55; „რომელი მომდევდეს მე, ბნელსა არა ვიდოდის“ C,—„რომელი შემომიდგეს მე, არა ვიდოდის ბნელსა“ DE, ი. 8,12; „იგი მოგუდევდა (მისდევდა Ⴔ) პავლეს და ჩუენ“ საქ. მოც. 16,17; „მომდევდინ მე“ ლ. 9,23. იხ. დევნა.

**მოდენა** დენა: „მოდიოდეს, ვითარცა ნაკადულნი, ცრემლნი თუალთაგან მისთა“ ფლქტ. 141,7; „სუემდ მდინარისა მისგან, რომელსა მოდის სძჱ და თაფლი“ Sin.—11,252r. იხ. დენა.

**მოდინარე** მომდინარე: „ცხორებაჲ გზათა მათ ნივთიერთაჲ მოდინარეთაჲ მიმსგავსებულ არს წყალსა მდინარესა“ ბ. კეს.-ექუს დღ. 168,26; „დაცხრომად არიან ძრვისა მისგან მოდინარისა“ გრ. ნოს.-კაც. აგებ. 196,14. იხ. მოდინება.

**მოდინება**: „მოადინენ ვითარცა ღუარნი ცრემლნი“ G, გოდ. იერემ. 2,18. იხ. დინება.

**მოდნობა** მოცვეთა; მონელება: „გრძილნი კბილთანი მოსდნეს“ მრთ. A, ანტ. დ. 36; „სტომაქი მოიდნობს საჭმელსა და სიპოხესა მისსა მისცემს ნესტუთა მათ ლჳძლისათა“ მ. ხწ. 176,22. იხ. დნობა.

**მოდრაკ-ი** «დორაკი»: „მეექუსედი მოდრაკისაჲ ჟამითგან ვიდრე ჟამამდე სუა“ pb.,—„მეექუსჱ ნაწილი დორაკისაჲ ჟამითგან ჟამადმდე სუემდის მას“ O, ეზეკ. 4,11.

**მოდრეკა** «შედრეკა», «მოყოფა», დამდაბლება, დახრა, მუხლის მოყრა: „მო-ღათუ-იდრიკო (შე-ღათუ-იდრიკო O) ვითარცა გრკალი ქედი შენი“ I, ეს. 58,5; „მოდრიკნა ცანი და გარდამოჴდა“ O, II მფ. 22,10; „მომიდრიკე სარწყული შენი, რაჲთა ვსუა“ O, დაბ. 24,14; „არა მოიდრიკეს ყური მათი“ O,—„არა მოყუეს ყური მათი“ pb., იერემ. 34,14; „ყოველი მუჴლი მოდრკეს“ ფლპ. 2,10; „მოიდრიკნეს მუჴლნი მათნი ნეტართა მათ“ მსკ. 28,8; „რაჲთა მოდრკენ იგინი, რომელნი გამოცდილ არიან ვეცხლითა“ ფს. 67,31.

**მოდრეკილ-ი** «მოშუე»: „ყოველი მჴარი მოდრეკილ“ O,—„ყოველი მჴარი მოშუე“ pb., ეზეკ. 29,18; „ჴერ-არს უკუე ჩუენდა, ძმანო, ალკრძალვაჲ გუამისა ჩუენისაჲ... პირითა მწუხარითა და თავითა მოდრეკილითა“ მ. ხწ. 168,9. იხ. დრეკა; შდრ. თავმოდრეკილი.

**მოდრეკილობა** მოხრილობა: „მოდრეკილობაჲ ნიკარტისა მისისაჲ“ ბ. კეს.-ექუს. დღ. 111,26. იხ. [მოუდრეკელი], მოუდრეკელობა, მუჴლ(თ)-მოდრეკა.

**მოდღენდელად დღედმდე** «დღესის დღემდე»: „მოდღენდელად დღედმდე“ M,—„ვიდრე დღესის დღემდე“ G, ისუ ნ. 10,27. შდრ. დღენდელად დღემდის.

**მოერქუნა** «მოჴნვა»: „ვითარცა ყანა მოერქუნოს“ pb.,—„ვითარცა აგარაკი მოიჴნას“ O, იერემ. 26,18.

**მოვაკება** იხ. ვაკება; შდრ. მოსავაკებელად.

**მოვალ** იხ. მოსლვა.

**მოვალე** ვისაც მართებს, «თანამდები»: „კაცმან, რომელი მოვალე იყოს, თავით თჳსით გამოგართუას ნაჴუთევი გარე“ G,—„მოსთხოვო ნაჴუთევი იგი თანამდებსა მას შენსა და გარე გამოართუას მან ნაჴუთევი იგი“ M, II შჯ. 24,10; „მიუტევე ამას მოვალესა შენსა, რომელი თანა-აც შენი“ მ. ხწ. 33,30. იხ. ვალი.

**მოვანე** ბერი, დაყუდებული, მოწესე: „ამითვე გულისხმა-ყავთ მოვანეთაგან დაწესებულთა წესი“ მრთ. S, ი. ოქრ.-მარხ. და იონ. 101,11. იხ. ვანი.

**მოვარდნა** ჩამოვარდნა: „კბილთაგანი არცა ერთი მოჰვარდა“ მრთ. A, ანტ. დ. 36. იხ. ვარდნა.

**მოვასხე** «მვასხებელი»: „იყოს... მოვასხე, ვითარცა მავასხებელი“ pb.,—„იყოს... მვასხებელი იგი ვითარცა მავასხებელი“ O, ეს. 24,2. იხ. ვასხი.

**მოვაჭრე** ვაჭარი, გამყიდველი: „იყო კაცი ვინმე, მოქმედი და მოვაჭრე ქვათა პატიოსანთა“ მ. ცხ. 52r. იხ. ვაჭარი.

**მოვაჭრება**: „ნეტარ არს მისა, რომელმან მოივაჭრნეს კეთილნი საქმენი თჳსნი“ მ. ხწ. 251,1. იხ. მოვაჭრე.

**მოვახშება** ვახშის შეკრება, ვახშის გამორთმევა; «ვასხება», «მოჴდა»: „არა მოჰვახშო ძმასა შენსა ვახში ვეცხლისაჲ“ G,—„ნუ მოჰჴდი ძმასა შენსა აღნადგინებსა ვეცხლისასა“ M, II შჯ. 23,19; „უცხოსა მოჰვახშო“ G,—„უცხოსა ავასხო ვასხი“ pb., II შჯ. 23,20. იხ. ვახში.

**მოვედ/მოვიდ** იხ. მოსლვა.

**მოვედრე** მვედრებელი; მახვეწარი: „მისცემდე შენ მოვედრეთა“ საკ. წიგნ. II 102,32. იხ. ვედრება.

**მოვედრება** თავის შემოფარება, მობარება: „ამას მოევედრნიან“ მრთ. C, ი. ოქრ.-მარხ. და იონ. 444. იხ. ვედრება.

**მოვერაგება** მზაკვრობა: „ნუუკუე მო-რაჲმე-გავერაგოს თქუენ ზაკულებითა თჳსითა“ O, I მფ. 23,23. იხ. ვერაგება.

**მოვიწყე** მავიწყარი: „რაჲთა არა მოვიწყე ვიქმნნეთ ქველის-მოქმედებათა ღმრთისათა“ მ. ცხ. 15r. იხ. დავიწყება.

**მოვლა** «მიმოსლვა», «მოვლინება», შემოვლა: „მოჰვლით ზღუასა“ C,—„მიმოხუალთ ზღუასა ზედა“ DE, მთ. 23,15; „მოჰვლიდა იესუ ყოველსა გალილეასა“ მთ. 4,23; „პავლეს მოევლო ზემო კერძოჲ იგი ადგილი“ საქ. მოც. 19,1; „განიყვანეს... რაჲთა მოავლონ ქალაქი იგი“ H—341,163; „მოვლეს ყოველი ქუეყანაჲ... და არა პოვნეს“ O, I მფ. 9,4; „მოავლის საშჯელი შორის ძმათა“ O,—„მოავლინის სასჯელი შორის ძმათა“ pb., იგ. სოლ. 6,19; „ანასტასია მოჰვლინ მათ ყოველთა და ჰმსახურებნ“ საკ. წიგ. 21,9. იხ. ვლა; წიაღ-მოვლა.

**მოვლება** შემოვლება, მოსმა; «გარე-მოვლა»: „ჴერ-არს მსგავსად ჴელოანთა მათ მხატვართა მოვლებად უმეტესთა წამალთა“ A—92,390; „არცა თუალი ურმისა მოავ-

ლის ძირაჲსა" pb.,—„არცა ურემ-კევრი გარე-მოუვლის ძირაჲსა" O, ეს. 28,27. „წელიწადი მოარღუევს დიდსა **მოვლებულსა** ნაშენებისაგან ცხორებისა შენისა" მ. სწ. 253,19. იხ. გარე-მოვლება, ვლება.

**მოვლინება** მოყვანა, მოტანა; გაგზავნა, გაშვება; «მოქდა», «მოვლა»: „მოავლინო ძჳრი ზედა ისრაჱლსა" O, IV მფ. 21,12; „არა მოავლინოს რისხვაჲ მისი მარადღე" ფს. 7,12; „მოვავლინო მახჳლი" O,—„მოვქადო მახჳლი" pb., ეზეკ. 33,2; „მუნქუესვე მოავლინნეს იგინი" მთ. 21,3; „მხოლოდ-შობილი ძჱ შენი მოავლინე" ფლკტ. 141,26; „უკუეთუ მოავლინებ ძმასა ჩუენსა ჩუენ თანა" O, დაბ. 43,4; „მოავლინის სასჯელი შორის ძმათა" pb.,—„მოავლის საშჯელი შორის ძმათა" O, იგ. სოლ. 6,19.

**მოვლინებულ-ი** მოგზავნილი, მოციქული: „იყო კაც ერთ მოვლინებულ ღმრთისა მიერ" ი. 1,6; „გარემოადგენ მას ანგელოზნი ღმრთისანი, მოვლინებულნი წარყვანებად სულისა მისისა" მ. სწ. 98,25. იხ. ვლინება.

**მოვლტოლა** მორბენა: „მოივლტიან და შევევედრებიან ეკლესიასა ვითარცა ნავთ-სადგურსა" იპ. რომ.-კურთხ. ისაკ. და იაკ. 86,1; „შენდა მოვივლტი, რაჲთა განსწმიდო მწიკულევანებაჲ სულისა ჩემისაჲ" მ. სწ. 229,20. იხ. ვლტოლა.

**მოზავება** შეწყობა, შეფყრება, მოხდომა: „რომელსა ადგილსა მოეზავებოს სიტყუაჲ იგი დაწერილი, თუ ნუ ზრუნავთ" მ. ცხ. 196v. იხ. ზავება; შდრ. მომზავებელი.

**მოზავებულ-ყოფა** «კუალს-დგინება»: „რომელმანცა მოზავებულ-ყო იგი" pb.,—„რაჲთამცა კუალს-ადგინა იგი" O, ეს. 40,13. იხ. ყოფა.

**მოზაკუვა** «მოჴელოვნება», ღონება, ცდა: „აწ რაჲ კეთილ მოიზაკო გზათა შენთა თხოვად სიყუარულისა" O,—„რაჲა კეთილი მოიჴელოვნო გზათა შინა შენთა ძიებად შეყუარებისა" pb., იერემ. 2,33; „ვერ შემძლებელ არს ძლევად შენდა მტერი, დაღაცათუ მრავალნი ღონისძიებანი მოიზაკუნეს შენთჳს" მ.სწ. 114,15. იხ. ზაკუვა.

**მოზარდ-ი** რაც იზრდება: „მეორე ამათაგანი არს მოზარდი" გრ. ნოს.-კაც. აგებ. 155,20. იხ. ზრდა.

**მოზარდობა** აღმოცენება: „ძალი მოზარდობისა მისისაჲ და მზრდელობისაჲ" გრ. ნოს.-კაც. აგებ. 219,20. იხ. მოზარდი.

**მოზარდულ-ი** აღმოცენებითი: „ვიტყჳ ძალსა მოზარდულსა" გრ. ნოს.-კაც. აგებ. 155,17. იხ. მოზარდი.

**მოზარე** გაუბედავი, ზარმაცი; დაზარებული: „რომელნი-იგი პირველ უდებ იყვენით და მოზარე" ი. ოქრ.-მარხ. და ონ. 100,10; „მარხვასა მოლალე და ჴელთ-საქმარსა მოზარე" მ. სწ. 238,25. იხ. ზარი.

**მოზახულ-ი** დიდებული სახის მქონე; მორთულ-მოკაზმული: „ქალაქი მოზახული" I, ეს. 23,2. იხ. ზახვა.

**მოზიარე** მონაწილე: „იყვნეს მოზიარე ყოველსა შინა"* 366r. იხ. ზიარი.

**მოზიდვა** მოჭიმვა, მოყვანა, მოწევა: „შედევ ისარი მშჳლდსა შენსა და მოზიდე" მ. ცხ. 232r; „ყოველი მოვიზიდო ჩემდა" ი. 12,32; „მოიზიდევენ ცოდვასა მათსა ვითარცა საბლითა გრძელითა" I, ეს. 5,18; „მოგიზიდე შენ შეწყალებად" I, იერემ. 31,3; „მოჰზიდა და დაამჭუა იგი ზედა იატაკსა" ფლკტ. 135,8. „ცრემლნი გამოვლენ სინედლისაგან გუამისა **მოზიდვითა** თუალთაჲთა" მ. სწ. 62,2. იხ. ზიდვა.

**მოზომა** «მიზომა»: „მოიზომოთ თქუენ მთის-პირითგან მთამდე" M,—„მიიზომნეთ თქუენ იგინი მთის-პირი" G, რიცხ. 34,7.

**მოზღვევა** «განკითხვა», ძიება, მოთხოვნა: „ნუ შენგან მოიზღოს იგი" O,—„ნუთუ შენგან განიკითხოს იგი" pb., იობ 34,33. იხ. ზღვევა.

**მოზღვრე** «მოზღვანე», «მოსაზღვრე»: „ისიძვე ძეთა მიმართ ეგჳპტისათა, მოზღვრეთა შენთა" pb.,—„ისიძევდ ძეთა მიმართ ეგჳპტისათა, მოზღვანეთა (მოსაზღვრეთა O) შენთა" I, ეზეკ 16,26. იხ. ზღვარი.

**მოზღუანე, მოზღვანე, მოძღუანე** «მოსაზღვრე», მეზობელი, «მოზღვრე»: „ისიძევდ ძეთა მიმართ ეგჳპტისათა, მოზღვანეთა (მოსაზღვრეთა pb., მოზღვრეთა O) შენთა" I, ეზეკ. 16,26; „აღადგინნა უფალმან იორამის ზედა... მოზღუანენი ეთიოპელთანი" M, II ნშტ. 21,16. იხ. ზღვარი.

**მოზღუდვა** ზღუდის მოვლება, მოვლება, გამაგრება; «გარე-მოზღუდვა»: „მოზღუდნეს დაბნები მათი" O, ივდ. 4,4; „სარწმუნოებითა და მარხვითა მოიზღუდავნ თავსა თჳსსა" მრთ. A, ანტ. დ. 21v; „მოზღუდე იგი და აღგამაღლოს შენ" pb.,—„გარე-მოზღუდე იგი და აგამაღლოს შენ" O, იგ. სოლ. 4,8; „მოვზღუდნე ზღუდენი შენნი... ანთრაკითა" I, ეს. 54,12; „მოიზღუდე ქუეყანაჲ შენი ეკლითა" O, ზირ. 28,28.

**მოზღუდვილ-ი** «ზღუდვილი», «შეზღუდვილი», ზღუდე-მოვლებული, სიმაგრე, განმტკიცებული: „ქალაქსა შინა მოზღუდვილსა" pb.,—„ქალაქსა შინა ზღუდვილსა" G, ლევიტ. 25,29; „შეხჳდეთ ქალაქთა მოზღუდვილთა (შეზღუდვილთა O)" I, იერემ. 4,5; „მოზღუდვილ არიან (ქალაქნი), ანუ უზღუდო" O, რიცხ. 12,20; „ყოველნი მოზღუდვილნი შენნი წარჴდენ" O, ოვსე 10,14; „სხედთ გარეშე მოზღუდვილსა იერუსალჱმს" M, II ნშტ. 32,10; „მონაგები კაცისა მდიდრისაჲ ვითარცა ქალაქი მოზღუდვილი" O, იგ. სოლ. 18,11; „ძლიერ არს ვითარცა სამეუფოჲ მოზღუდვილი" იგ. სოლ. 18,19. იხ. ზღუდე.

**მოთაულ-ი** მოზიარე, თანასწორი, თანაზიარი (ხელისუფლისა): „ამისდა შემპოვნედ... შეიქმნეს ყოველნი ჴელმწიფენი, მახლობელნი და მოთაულნი მამულისა და სამეფო[ჲ]სა მისისანი" მატ. ქართ. 281,19; „ფადლონ... სწუნობდა ყოველთა მოთაულთა ამის სამეფო[ჲ]სათა" მატ. ქართ. 296,20. იხ. თავი; შდრ. თანამოთაული.

**მოთეთრო, მოთეთრე**: „რომლისა იქმნეს... ბზინვაჲ მბზინვარე მოთეთროჲ" G,—„უკუეთუ... იყოს... ბრწყინვალებაჲ მობრწყინვალედ მოთეთრედ" pb., ლევიტ. 13,37. იხ. თეთრი.

**მოთერძვა** მოხვნა: „მუშაკი კეთილი მოსთერძავნ ყანასა თჳსსა" H—341,345. იხ. თერძვა.

**მოთესვა** «მობნევა»: „ცეცხლი ესე უცხოჲ მოსთესე (მოაბნიეთ pb.) მუნ" G, რიცხ. 16,36.

---

* წყარო დასახელებული არ არის, მისთვის ადგილია დატოვებული (რედ.).

**მოთლა** მოფხეკა; «განთლა»: „მოთალა სწავლულად ნაქურცენი მისი“ O,—„განთალო კეთილ-სწავლულებითა ყოველი ქერქი მისი“ pb., **სიბრძ. სოლ. 13,11.** იხ. თლა.

**მოთმენა** «დათმენა», ტვირთვა: „ყოველთა მოითმენნ“ **I კორ. 13,7**; „მო-მცა-ვითმინე მისი“ **ფს. 54,13**; „იგი მჴნედ მოითმენდა“ **დ. დ. 128,12**; „არა ახოვნად მოითმინა“ **მ. ცხ. 47v**; „მოვითმინე ვითარცა მშობიერმან“ pb.,—„დავითმინო ვითარცა შობადმან“ O, **ეს. 42,14**. იხ. თმენა; შდრ. მოუთმენელი.

**მოთმინე** მომთმენი, მომლოდინე: „ვჰნატრით მოთმინეთა მათ“ **იაკ. 5,11**; „ყოველსა მოთმინე სიმჴნით“ **იპ. რომ.- კურთხ. მოხ. 192,9**; „რომელი ჰყო მოთმინეთა შენთათჳს წყალობაჲ“ I, **ეს. 64,4**; „გჳრგჳნი იყოს მოთმინეთაჲ“ O, **ზაქ. 6,14**; „ტკბილ არს უფალი მოთმინეთათჳს ჟამსა ჭირისასა“ O, **ნაუმ 1,7**. იხ. თმენა.

**მოთმინება** დათმენა; ღვაწლი: „ჭირი მოთმინებასა შეიქმს“ **ჰრომ. 5,3**; „თავს-იდვა მოთმინებითა“ **შუშ. I, 60**; „ეტყოდა იგი... მოთმინებისა და საშჯელისათჳს მერმისა“ **საქ. მოც. 24,25**; „მრავლითა მარხვითა და მოთმინებითა იქცეოდა“ **ატმ. 102,5**. იხ. მოთმინე.

**[მოთნე]** იხ. თნევა; შდრ. თავის-მოთნე, კაცთ-მოთნე.

**მოთნება** მოწონება: „ანუ-მე ვეძიებ რას კაცთა მოთნებასა?“ **გალ. 1,10**. იხ. მოთნე; შდრ. თავმოთნება, კაცთ-მოთნება.

**მოთოჴვა** მოთხრა, დათოხნა: „ვიდრემდე მოუთოჴნო მაგას და სკორე დაუდვა“ **ლ. 13,8**; „არცა მოითოჴნოს“ O, **ეს. 5,6**. იხ. თოჴნა.

**მოთრევა** «გამოთრევა»: „მოეთრია ბადე იგი თევზებითურთ“ C,—„გამოითრევდეს ბადესა მას, თევზითა სავსესა“ DE, **ი. 21,8**. იხ. თრევა.

**მოთუალვა** დათვალიერება, მონახულება; დათვლა; ჩაბარება; შეწყნარება: „იკითხევდ გლახაკთა და სნეულთა და პყრობილთა, მივედ და მოითუალენ“ **მ. სწ. 78,82**; „მოითუალვიდა მწყემსი ცხოვართა“ **მ. ცხ. 874r**; „მით ჟამითგან, ვინაჲთგან მომითუალე იგი ჩუენ“ **საკ. წიგ. II 26,82**; „მომითუალე და წინა-მიყავ პატივი“ **ბალ. 80,80**.

**მოთუალულ-ი** შეწყნარებული: „თავს-მდებებაჲ შენი მოთუალულ არს“ **ლიმ. 75,26**. იხ. თუალვა; შდრ. მიუთუალველი.

**მოთქდომა**: „ვითარ აღმოზიდვიდეს მას, მოუთქდა თავი მისი, ხოლო გუამი შთავარდა შიგან“ Ath.—**11,146r**. იხ. [თქდომა].

**მოთხე** «შთასადებელი», კოლოფი, ზანდუკი: „იგლოვდენ მოთხენი სამკაულთა თქუენთანი“ O,—„გოდებდენ შთასადებელნი სამკაულისა თქუენისანი“ pb., **ეს. 3,26**; „ვითარცა მოთხესა შინა სამოსელი, უკუეთუ მყოარ უტეო, ჟამითი-ჟამად განირყუნეს“ Ath.—**12,178v**. იხ. მოთხვითი.

**მოთხევა** «დათხევა», «მოპკურება»; «აღგზნება»: „სისხლი მისი მოსთხიოს ხარისხსა თანა საკურთხეველისასა“ G,—„სისხლი მისი დასთხიოს კედელსა თანა საკურთხეველისასა“ O, **ლევიტ. 4,25**; „სისხლი მოითხეოდის ხარისხსა ზედა საკურთხეველისასა“ G,—„სისხლი მისი მოაპკურონ ხარისხსა თანა საკურთხეველისასა“ O, **ლევიტ. 7,2**; „ნაბერწყალნი მოეთხეოდეს მისგან“ O,—„ნაკუერცხალნი აღეგზნნეს მისგან“ pb., **II მფ. 22,9**. იხ. თხევა.

**მოთხვა** «ქცევა», «სლვა», «მავალ ყოფა», «ვლა», «მოარება»; სეირნობა: „იმოთხავნ სამოთხესა მას ქმრისა თჳსისასა“ O,—„იქცევინ სამოთხესა ქმრისა თჳსისასა“ I,—„ვიდოდის სამოთხესა შორის ქმრისა მისისასა“ pb., **დან. 13,7**; „ტაძარსა მას შინა სამეუფოსა იმოთხვიდა ბაბილონს“ I,—„ტაძარსა შინა მეფობისა მისისასა ბაბილონს შინა მავალ იყო“ pb., **დან. 4,26**; „იმოთხვიდეს ყოველთა ზედა ზღუდეთა თქუენთა“ O,—„ვლოს ყოველსა ზედა ზღუდესა თქუენსა“ pb., **ეს. 8,7**; „იმოთხვენ შორის საჴუმილსა მაგას“ O,—„მოარულთა საშუალ ცეცხლისა“ pb., **დან. 3,92**; „რაჲსა არა იმოთხავ შუენიერსა ამას ადგილსა?“ **ფლკტ. 134,15**. იხ. სამოთხე, სამოთხეველი.

**მოთხვით-ი** ოთხკუთხი: „რაჲთა იყიდონ ქვა მოთხვითი“ M, **II ნშტ. 34,11**; „იყოს ამისგანი სიწმიდედ ხუთასი წყრთაჲ ხუთასსა ზედა მოთხვითად გარემო“ O, **ეზეკ. 45,2**. იხ. მოთხე.

**მოთხოვა** «გამოთხოვა», თხოვა, ძიება: „მოჰსთხოვნა ჴორცნი იგი იესუჲსნი“ C,—„გამოითხოვა გუამი იესუჲსი“ DE, **მთ. 27,58**; „მოითხოვა ფიცარი“ **ლ. 1,63**; „მოითხოვეს პილატჱსგან მოკლვად იგი“ **საქ. მოც. 13,28**; „მოსთხოვნეს მეფესა მას წმიდანი და პატიოსანნი ძუალნი მოწამისანი მის“ **ფლკტ. 160,1**; „ყოველი იგი თანანადები მსწრაფლ მოსთხოე“ **მ. სწ. 34,2**. იხ. თხოვა.

**მოთხოვა** თხოვა, შერთვა, შეუღლება: „მოითხოვა ასული მისი“ O, **III მფ. 3,1**; „მოგითხოვო შენ თავისა ჩემისა საუკუნოდ“ **ოვსე 2,19**. იხ. თხოვა.

**მოთხრა** «აღმოთხრა»: „მოთხარა და დაჰფლა“ DE,—„აღმოთხარა ქუეყანაჲ“ C, **მთ. 25,18**; „მოითხარის თავისა თჳსისა ძჳრი“ O,—„აღმოითხრის თავისა თჳსისა ბოროტსა“ pb., **იგ. სოლ. 16,27**; „სასაწნეხლე მოვთხარე მის შორის“ I, **ეს. 5,2**; „მოვთხარო მღჳმე“ O,—„აღმოვთხარო ჴნარცჳ“ pb., **ზაქ. 3,9**; „მოთხარა და დადვა საფუძველი მისი კლდესა ზედა“ **მ. სწ. 177,35**. „დაირეცა (სამოსელი) იგი **მოთხრილსა** მას შინა, ვითარცა საგებელი სიღრმესა მას“ **განხ. ი. 200,7**. იხ. თხრა.

**მოთხრობა** «თხრობა», მოყოლა: „მომითხრან ჩუენ მოგებაჲ გზაჲ“ G,—„გჳთხრან ჩუენ საზომი გზისა მის“ pb., **II შჯ. 1,22**; „მომითხრა ჩუენ მამამან ესაია“ **მ. ცხ. 17r**; „უკუეთუ მომთხრობელთა მომითხრათ იგი“ G,—„უკუეთუ გამოსცნათ, მითხართ მე ესე“ pb., **მსჯ. 14,12**. იხ. თხრობა; შდრ. მომთხრობელი.

**მოისარ-ი** მშვილდოსანი, «მეისარი»: „ემსგავსოს მოისარსა, რომელმან უფროჲს ზომისა არა მოჰზიდნის მშჳლდსა“ **ბალ. 164,19**; „განაწყო მის ზედა მოისრები გარემოს“ pb.,—„განეწყო მას გარემო მეისრები“ O, **ეზეკ. 4,2**; „არა ევნოს მოისართაგან მბრძოლთა“ Sin.—**11, 396r**. იხ. ისარი.

**მოკაზმვა** გაშენება, მორთვა, «კაზმვა»: „მოჰკაზმონ ადგილი იგი“ **მ. ცხ. 170r**; „უბრძანა მამამან ძმათა, რაჲთა მოჰკაზმონ ადგილი იგი... და ვითარცა ჰკაზმვიდეს, პოვეს ოქროჲ იგი“ **მ. ცხ. 170r**. „იწყო **მოკაზმვად** აგარაკსა“ **მ. ცხ. 177r**. იხ. კაზმვა.

**მოკარვე** «დამკჳდრებული კარავსა»: „აღვიდა გედეონი გზასა მოკარვეთასა კარავთა შორის“ G,—„აღვიდა

გედეონ გზასა მას დამკვდრებულთა კარვებისათა“ pb., **მსჯ. 8,11.** იხ. კარავი.

**მოკარვობა** «დამკვდრება»: „სადა მოკარვობს მუნ კარავი უფლისაჲ“ G,—„სადა დამკვდრებულ არს კარავი უფლისაჲ“ M, **ისუ ნ. 22,19.** იხ. კარავი.

**მოკაფვა** «მოკუეთა», მოჭრა, დაცემა, აღმოფხვრა: „მოჰკაფდა ყოველი კაცად-კაცადი რტოთა“ pb.,—„მოჰკუეთეს და კაცმანცა რტოჲ“ G, **მსჯ. 9,49;** „სერტყები იგი მისი მოკაფე“ O, **მსჯ. 6,25;** „მოკაფნა მაღნარნი იგი“ **IV მფ. 18,4;** „ხენი შენნი მოკაფნეს“ O,—„ხევნარნი შენნი დაამხუნა“ pb., **ეს. 16,9;** „მოკაფოს ყოველი რჩეული ნაძჳ“ O,—„მოჰკუეთნენ რჩეულნი ნაძუნი შენნი“ pb., **იერემ. 22,8;** „მოჰკაფდეს რტოთა ხეთაგან“ **მთ. 21,8;** „რტონი მოჰკაფნა და ძირნი ვერ შეძრნა“ **მ. სწ. 84,24;** „ფერჴნიმცა მისნი არა მოჰკფდებოდეს სიმაგრისაგან“ **გრ. ნოს.-კაც. აგებ. 153,3.** იხ. კაფა.

**მოკიდება** «დამოკიდება»; აღება: „მოჰკიდნა იგინი ხუთთა ძელთა“ M,—„დამოჰკიდნა იგინი ხუთთა ზედა ძელთა“ G, **ისუ ნ. 10,26;** „მოეკიდე წერაქუსავე შენსა“ **მ. ცხ. 313r.**

**მოკიდებულ-ი** ჩამოკიდებული: „რომელნიმე მოკიდებულ არიედ ნამუსრევსა რასმე ნავისასა“ **მ. სწ. 117,17.** იხ. კიდება.

**მოკითხვა** მისალმება, მშვდობის გამოკითხვა, «ამბორის-ყოფა»: „მოიკითხა იგი“ C,—„ამბორს-უყო მას“ DE, **მრ. 14,45;** „უკუეთუ მოიკითხვიდეთ მეგობართა თქუენთა“ **მთ. 5,47;** „მოიკითხა ელისაბეთ“ **ლ. 1,40;** „მოიკითხევდით ურთიერთას ამბორის-ყოფითა წმიდითა“ **I კორ. 16,20;** „მოიკითხეს იგი მშვდობით“ GM, **მსჯ. 18,15;** „მოიკითხა იგი მოწლედ“ **მ. ცხ. 163r.**

**მოკითხვა** სალამი: „გიყუარს თქუენ... მოკითხვაჲ უბანთა ზედა“ **ლ. 11,43;** „მოიწინეს... მოკითხვად ფესტოსისა“ **საქ. მოც. 25,13.** იხ. კითხვა.

**მოკიცხალ-ი, მოკიცხარ-ი** დამცინავი; მატყუარა: „თაყუანის-იცემე მოკიცხალთაგან“ **გრ. ანძ.-შობ. 300,27;** „შეცთომილ ხართ კაცისა მისგან მოკიცხარისა“ **ი. მოც. 85,37.** იხ. კიცხევა.

**მოკიცხება** ვნება: „რომელნიცა დაშთენ, შემძლებელ არიან მოკიცხებად ყოველსა ქუეყანასა“ O, **ივდ. 10,18.** იხ. კიცხება.

**მოკიცხვა** «მღერა», საცინლად აგდება, შერცხვენა, დამდაბლება; მოტყუება: „მოკიცხეს იგი (ხარჭი) ღამე ყოველ“ M,—„ემღერდეს მას ღამე ყოველ“ G, **მსჯ. 19,25;** „რავდენ მოვკიცხნე მეეგჳპტელნი ეგე“ **გამოსლ. 10,2;** „მოიკიცხა მოგუთა მათგან“ **მთ. 2,16;** „არა მოიკიცხვოდის ლიქნათაგან სხუათასა“ **მ. ცხ. 23v;** „ეშმაკთაგან მოვიკიცხე“ **მ. ცხ. 65r.** „გაქუნდინ თავი შენი ამიერითგან მოკიცხულად მისგან“ **მ. ცხ. 295r;** „აღივსნეს გულის-წყრომითა, ვითარცა მოკიცხულნი ჰრომთაგან“ **ლიმ. 94,18.**

**მოკლე** არაგრძელი: „სიტყუაჲ რაჲმე მოკლე... დაუტევის მათ“ **მ. ცხ. 24r;** „თქუა მამამან იოანე მოკლემან“ **მ. ცხ. 110v;** „ცხორებაჲ სოფლისაჲ ამის მოკლე არს“ **მ. სწ. 97,6.** „**მოკლედ** ვთქუა“ **მ. ცხ. 19v.**

**მოკლე ჰკუისა** «ნაკლულევანი გონებითა»; ჰკუანაკლები: „ვითარცა მევენაჴე—კაცი მოკლე ჰკუისა“ pb.,—„ვითარცა ვენაჴი—კაცი ნაკლულევანი გონებითა“ O, **იგ. სოლ. 24,30.** იხ. სულმოკლე, უმოკლჱსი.

**მოკლება** «დაკლება», «დაწყუედა», «ჴუება», «გამოჴუება», «მოუძლურება», «სულმოკლე ქმნა», «დაცადება», დაცოტავება, მონატრულობა, დალევნა, დაცხრომა, შემცირება: „წყალი იორდანისაჲ მოაკლდეს (დასწყდეს M)“ G, **ისუ ნ. 3,13;** „მოაკლოს მიგებაჲ მისი“ G,—„დააკლოს მიგებაჲ მისი“ pb., **ლევიტ. 25,16;** „მოაკლდა სულსა ჩემსა“ Շ,—„სულმოკლე იქმნა სული ჩემი“ Ղ, **ფს. 76,4;** „არა მოაკლდეს მარილი აღთქუმისა ღმრთისაჲ“ G, — „არა დააცადოთ მარილი შჯულისა ღმრთისაჲ“ O, **ლევიტ. 2,13;** „მოაკლდების მაცხოვარებისა შენისა მიმართ სულსა ჩემსა“ Ղ,—„ეჴუა სულსა ჩემსა მაცხოვარებისაგან შენისა“ Շ, **ფს. 118,81;** „მოაკლდა თუალთა ჩემთა გლახაკებითა“ Շ,—„თუალნი ჩემნი მოუძლურდეს გლახაკებითა“ Ղ, **ფს. 87,10;** „მოგუაკლდა ჩუენ ვეცხლი“ **დაბ. 47,15;** „ზეთი თავსა შენსა ნუ მოგაკლდებინ“ O, **ეკლ. 9,8;** „მოაკლდენ მდინარენი“ I, **ეს. 19,6;** „შუებულთა პური მოაკლდა“ O, **I მფ. 2,5;** „მოაკლდა თუალთა ჩემთა“ **ფს. 68,4;** „არცა მოაკლოს გამოღებად ნაყოფისა“ O, **იერემ. 17,8;** „მოაკლდეს მბრძოლნი ბაბილონსა ბრძოლად“ O, **იერემ. 51,30;** „მოაკლდა თუალთა მათთა“ I, **იერემ. 14,6;** „სურის და მოაკლდების სულსა ჩემსა“ **ფს. 83,3;** „არა მოგაკლდეს სასყიდელი თქუენი“ O, **ზირ. 2,8;** „გულისწყრომამან მოუკლიან დღეთა“ O, **ზირ. 30,26;** „არცა შე[ე]მატოს და არცა მოაკლდეს“ pb.,—„არცა შეეძინოს, არცა გამოეჴუას“ O, **ზირ. 42,22.**

**მოკლება** დაკლება, შემცირება, გალატაკება; **დალევნა**: „მოკლებასა ღჳნისასა ჰრქუა დედამან იესუს“ **ი. 2,3;** „სადა იეფობაჲ ბოროტისაჲ, მუნ მოკლებაჲ კეთილისაჲ“ **მრთ. C, უძლ. შვილ. 513;** „მოკლებაჲ მზისაჲ იქმნა, ვითარცა ჩუეულებაჲ არს“ **ანან. ებრ. 311v;** „შენი არა ვყო მოკლებაჲ“ O, **იერემ. 46,28;** „იწყო მან მოკლებად“ **ლ. 15,14;** „სიკუდილი არა თუ სხუაჲ არს, გარნა მოკლებაჲ სულისაჲ“ **გრ. ნოს.-კაც. აგებ. 219,20.**

**მოკლებულ-ი** დაკლებული, «მოუძლურებული»; უსუსური; გამოლეული; «განფიწლული»; «ნაკლულევანი»: „არასადა მოკლებულ არს ძლიერებაჲ შენი, ქრისტე“ **ფლკტ. 147,36;** „თუალთაგან მოკლებული“ **ფიზ. XI, 11;** „მოკლებული განვაძლიერო“ O,—„მოუძლურებული განვაძლიერო“ pb., **ეზეკ. 34,16;** „ვსცეთ კაცთა შენთა მოკლებულთა პური“ G, **მსჯ. 8,15;** „დამასკჱ მოკლებულ (იყოს), ვითარცა ზჳნი კალოჲსაჲ“ O,—„დამასკო განფიწლულ (იყოს), ვითარცა ხუავი კალოსა ზედა“ pb., **სოფ. 2,9;** „მცონარე სიმდიდრისა მოკლებულ იქმნებიან“ pb.,—„სიმდიდრისაგან მცონარნი ნაკლულევან იქმნიან“ O, **იგ. სოლ. 11,16.** იხ. კლება.

**მოკლების-ყოფა** შემცირება, «მოკლებულ-ყოფა»: „მოკლება-ვყო ქალაქთა იუდაჲსთა“ O,—„მოკლებულ ვყო ქალაქთაგან იუდაჲსთა“ pb., **ბარ. 2,23.**

**მოკლებულ ყოფა** «მოკლების-ყოფა»: „მოკლებულ ვყო ქალაქთაგან იუდაჲსთა“ pb.,—„მოკლება-ვყო ქალაქთა იუდაჲსთა“ O, **ბარ. 2,23.**

**მოკლედასასრულ-ი** ხანმოკლე: „მოკლედასასრული ცხორებაჲ აქუს“ O, **სიბრძ. სოლ. 15,9.** იხ. დასასრული.

**მოკლეკუდ-ი** «კუდმოკლე»: „ზუარაკი ანუ ცხოვარი ყურდაკუეთილი ანუ მოკლეკუდი საკლველბ ჰყვნე“ G,—„ჴბოჲ, ანუ თუ ცხოვარი ყურკუეთილი, ანუ თუ კუდმოკლე საკლველად ჰყო“ O, **ლევიტ. 22,23.** იხ. კუდი.

**მოკლვა** «მოწყუედა», «მოკუდინება», «დაცემა», «მოსრვა»: „ყოველი, რომელი მოგკლვიდეს თქუენ“ C,—„ყოველმან, რომელმან მოგწყჳდნეს თქუენ“ DE, **ი. 16,2**; „დედაკაცმან მოკლა იგი“ M,—„დედაკაცმან მოაკუდინა იგი“ G, **მსჯ. 9,54**; „მოკლა მეფე იგი“ pb.,—„დასცა იგი“ G, **რიცხ. 21,35**; „უბრალოჲ და მართალი არა მოჰკლა“ I, **დან. 13,53**; „იჴადე მახჳლი და მომკალ მე“ O, **I მფ. 31,4**; „რომელი-იგი მოჰკლავნ ძაღლსა“ I, **ეს. 66,3**; „მოკლნეს იგინი“ pb.,—„მოსრნეს იგინი“ O, **დან. 13,62.**

**მოკლვა** აღსრულება, სიკვდილი: „ადგილი იგი მოკლვისა მათისაჲ“ **ოსკ. 19,5**; „ბრძანა მოკლვაჲ მათი“ **საქ. მოც. 12,19**; „ეგულებოდა მოკლვაჲ შენი უფალსა“ M, **II ნშტ. 25,16.**

**მოკლულ-ი** მოსპობილი; «მოწყლული»: „მოკლულ არს მზაკუვარი იგი გუელი“ **იპ. რომ.-კურთხ. მოხ. 196,20**; „სახელი დედაკაცისაჲ მის მადიამელისა მოკლულისაჲ (მოწყლულისაჲ G)“ M, **რიცხ. 25,15.** იხ. კლვა.

**მოკოდა** მოჭრა, მოთლა: „მოიკოდა წინასაფარველი იგი საფლავისაჲ მის აწინდელისა მის შემკულებისა“ **კ. იერ.-ალდგ. 158,37.** იხ. კოდა.

**მოკრაულ-ი** შმაგი, გიჟი, ჭკუაშემცდარი: „რაჲსა მოვიდა შენდა მოკრაული იგი?“ O, **IV მფ. 9,11.** იხ. მოკრაულება.

**მოკრაულება** ბოდვა, როტვა, არეული ლაპარაკი: „თქუენ თჳთ უწყით კაცი იგი და მოკრაულებაჲ მისი“ O, **IV მფ. 9,11.** იხ. მოკრაული.

**მოკრება** «კრება», შეკრება, მოყრა: „მოკერბით და ისმინეთ“ O, **დაბ. 49,2**; „მოკრიბეთ ვეცხლი ყოვლისაგან ისრაელისა“ M, **II ნშტ. 24,5**; „მოკრბეს სოლომონ მეფისა ყოველნი იგი ძენი ისრაჱლისანი“ O, **III მფ. 8,2**; „მოჰკრიბნე ჴელითა შენითა ჴუილნი“ G, **II შჯ. 23,24**; „მოვიკრიბო თავისა ჩემისა წყევაჲ“ **იპ. რომ.-კურთხ. ისაკ და იაკ. 16,13.**

**მოკრებულ-ი** შეკრებილი; თავმოყრილი; მოკრეფილი: „მოკრებულ არიან უკეთურნი მრავალნი შებილწებად ჩუენდა“ **რიფს. 169,21**; „მოკრებულ იყვნეს მუნ წყობად“ O, **II მფ. 23,9**; „ვითარცა მარცუალნი ყურძნისანი მოკრებულსა ვენაჴსა შინა“ **A—92,784.** იხ. კრება; ხილის-მოკრება, წიაღმოკრება.

**მოკრძალვა** «დაჴშვა»: „მოიკრძალეს გარეგნით მათსა“ G,—„დაჰჴშეს კარი“ M, **მსჯ. 9,51.**

**მოკრძალულ-ი** «დაჴშული»; «გარე მოხუეული»: „მტილი მოკრძალული, წყაროჲ დაბეჭდული“ O,—„მტილი დაჴშული, წყარო დაბეჭდული“ pb., **ქება 4,12**; „მუცელი შენი—ხუავი იფქლისაჲ, მოკრძალული შროშნითა“ O,—„მუცელი შენი, ვითარცა ხუავი იფქლისაჲ, გარემოხუეული შროშნითა“ M, **ქება 7,2.** იხ. კრძალვა.

**მოკუდავ-ი** სასიკვდინე: „მეცა კაცი ვარ მოკუდავი“ **სიბრძ. სოლ. 7,1**; „განაცხოველნეს მოკუდავნიცა ეგე ჴორცნი თქუენნი“ **ჰრომ. 8,12**; „ვემსგავსნეთ მჴედართა მათ მოკუდავისა მეფისათა“ **მ. ცხ. 15v.** იხ. კუდომა.

**მოკუდინება** «მოკლვა», «მოსრვა», «მოწყუედა»: „რაჲთამცა მოაკუდინეს იგი“ C,—„რაჲთამცა მოკლეს იგი“ D, **მთ. 26,59**; „დედაკაცმან მოაკუდინა იგი“ G,—„დედაკაცმან მოკლა იგი“ M, **მსჯ. 9,54**; „მოვაკუდინნეთ იგინი“ G,—„მოვწყუდნეთ იგინი“ M, **მსჯ. 20,13**; „რომელნი მოაკუდინნა სამფსონმან“ G,—„რომელნი მოსრნა სამსონ“ O, **მსჯ. 16,30**; „თუ მოგუაკუდინნენ, ჩუენ მოვკუდეთ“ **III მფ. 7,4**; „მოვაკუდინო იგი წყურილითა“ O, **ოვსე 2,8**; „სამართალმან მათმან მომაკუდინა მე“ **ფლკტ. 149,26**; „არა მოაკუდინოს სიყმილითა უფალმან სული მართალი“ O, **იგ. სოლ. 10,3.** იხ. მომაკუდინებელი.

**მოკუდომა** «აღსრულება», «მოწყდომა», სიკვდილი; «მოსრვა»; «მოწყლვა»: „მოკუდეს წინაშე უფლისა“ G,—„მოწყდეს წინაშე ღმრთისა“ O, **ლევიტ. 10,2**; „მოკუედ მთასა“ M,—„აღესრულე მთასა“ G, **II შჯ. 32,50**; „რომელ მოკუდა მადიანიტელისა თანა“ Fr.,—„რომელი მოიწყლა მადიანიტიდსა თანა“ G, **რიცხ. 26,14**; „მოკუდენ დიდნი და მცირენი“ pb.,—„მოისრნენ დიდდიდნი და მცირედნი“ O, **იერემ. 16,6**; „არა მოკუდა ქალი ესე“ **მთ. 9,24**; „წელსა მას, რომელსა მოკუდა ოზია მეფე“ I, **ეს. 6,1**; „სიკუდილით მოკუედინ“ **მთ. 15,4.** იხ. კუდომა; შდრ. მოსიკუდიდი.

**მოკუეთა** «მოჴდა», «წარკუეთა», «მოკაფა», მოჭრა; «მოღება»; «მოხევა»: „თირკუმელთა თანა მოჰკუეთოს“ G,—„თირკუმელთა თანა მოჰჴადოს“ O, **ლევიტ. 4,9**; „მოჰკუეთოს მღდელმან თავი მისი ქედითგან“ G,—„წარჰკუეთოს თავი მისი მღდელმან მან საქციელითგან“ O, **ლევიტ. 5,8**; „მოჰკუეთეს და კაცმანცა რტოჲ“ G,—„მოჰკაფდა ყოველი კაცად-კაცადი რტოთა“ pb., **მსჯ. 9,49**; „მოეკუეთოს და ცეცხლსა დაედვას“ **მთ. 3,10**; „მოჰკუეთის ტევნები მცირე მანგლითა“ I, **ეს. 18,5**; „რაჲთამცა მოჰკუეთეს ენაჲ მისი“ **რიფს. 175,13**; „მოჰკუეთნეს თაინი მათნი მახჳლითა“ **რიფს. 177,21**; „მოჰკუეთა თავი იოვანეს“ **მთ. 14,10**; „მკურნალმან, რომელმან მოჰკუეთის ჴორცი დამპალი“ **მ. სწ. 12,2**; „ნუ მომკუეთ მე, ვითარცა ლელუსა მას უნაყოფოსა“ **მ. სწ. 202,9.** „უბრძანა მოკუეთაჲ თავისა მისისაჲ“ C,—„უბრძანა მოღებად თავი მისი“ DE, **მრ. 6,27**; „მოჰკუეთდის მათ (კეფთა) საჭრელითა მწიგნველისაჲთა“ pb.,—„მოხიის (კეფი) მეფემან სახეველითა მწიგნობრისაჲთა“ O, **იერემ. 36, 23.**

**მოკუეთილ-ი** «მოჭრილი», «გამოკუეთილი»: „ჴელნი მათნი და ფერჴნი მათნი მოკუეთილ იყვნეს“ M,—„მწუერვალებსა ჴელთა მათთასა და მწუერვალებსა ფერჴთა მათთასა მოჭრილნი იყვნეს“ G, **მსჯ. 1,7**; „მოკუეთილი და აღმოტაცებული არა შესწირო იგი უფალსა“ pb.,—„გამოკუეთილი და გამონატაცები არა მოჰგუარნეთ ესენი

უფალსა“ G, **ლევიტ. 22,24**; „ძელი მაღნარისაგან მოკუეთილი“ I, **იერემ. 10,3**; „უკუეთუმცა იხილე ასოჲ რომელიმე მოკუეთილი გუამისაგან“ **მ. სწ. 42,10.** იხ. კუეთა; შდრ. მონაკუეთი.

**მოკუეცა** მოჭრა: „მოჰკუეცნეს თმანი და წუერნი მისნი“ **იზტ. 117, 21.** იხ. კუეცა.

**მოკუეცილ-ი** იხ. წინა-მოკუეცილი.

**მოკუთნვა** «მოკუფხლვა»; დაკრეფა: „ვითარ სახედ უკუეთუ ვინ მოკუთნის ზეთის-ხე, ეგრეთ მოიკუთნენ იგინი“ pb.,—„ვითარცა-იგი ვინ მოჰკუფხლავნ ზეთისხილსა, ეგრეთ მოკუფხლნენ იგინი“ O, **ეს. 24,13.** იხ. კუთნვა. !

**მოკუფხლვა** მოკრეფა (ყურძნისა თუ ზეთისხილის ნარჩენისა), «მომკა», «მოკუთნვა»; «მოცურევა»: „ხარკის-მომჴდელნი თქუენნი მოგკუფხლვენ თქუენ“ O,—„მეხარკენი თქუენნი მოგმკიან თქუენ“ pb., **ეს. 3,12**; „ვითარცა-იგი ვინ მოჰკუფხლავნ ზეთის-ხილსა, ეგრეთ მოკუფხლნენ იგინი“ O,—„ვითარ სახედ უკუეთუ ვინ მოკუთნის ზეთის-ხე, ეგრეთ მოიკუთნენ იგინი“ pb., **ეს. 24,13**; „მოკუფხლენ იგინი, ვითარცა მომკუფხლე მე“ O, **გოდ. იერემ. 1,22**; „მოიკუფხლევდით, მოიკუფხლევდით, ვითარცა ვენაჴსა, ნეშტსა ისრაჱლისასა“ O, **იერემ. 6,9**; „ტევანნი გამომარცულნის და მოკუფხლნის“ **ფიზ. XVII, 9.** „ნუ უკუნ-იქცევი **მოკუფხლვად** დაშთომილისა მის“ pb.,—„არა უკუნ-იქცე მოცურევად უკუანა კერძოთა შენთა“ G, **II შჯ. 24,20.** იხ. კუფხლვა; შდრ. მოსაკუფხლველი.

**მოკჳრნედ** «უტყუად»: „მოკჳრნედ თავი თჳსი ყო“ O,—„უტყუად ვინ თავი თჳსი ყო“ pb., **იგ. სოლ. 17,28.** იხ. [კჳრნე].

**მოლალე** მოჩხუბარი, «მებრძოლი»: „მშჳდი იგი იყავნ მოლალე“ O,—„მშჳდი იყავნ მებრძოლი“ pb., **იოვ. 3,11**; „რაჲთა შორის მოლალეთა ჰყოფდეს მშჳდობასა“ **მ. ცხ. 76r**; „მარხვასა მოლალე და ჴელთ-საქმარსა მოზარე“ **მ. სწ. 238,25.** იხ. ლალვა; ღმრთის-მოლალე.

**მოლაშქრე** მხედარი, მეომარი, მებრძოლი: „მორკინალმან და მოლაშქრემან... ისწაონ ჴელოვნებაჲ ძლევისა“ **მ. ცხ. 277v.** იხ. ლაშქარი.

**მოლბობა** დალბილება; მოკვეთა, მოცვეთა, «მოლხობა»: „რტონი მოლბიან“ **მრ. 13,28**; „მოლბა გული შენი“ O, **IV მფ. 22,19**; „მამათა ჭამეს კაწახი, და შვილთა კბილნი მოჰლბეს“ O,—„მამათა ჭამეს კაწახი, და კბილნი შვილთანი მოლხუეს“ pb., **იერემ. 31,29**; „დალაცათუ გული შენი ქვისაჲ იყოს, მო-ვე-ლბეს იგი“ **მ. სწ. 50,24.** იხ. ლბობა.

**მოლევა** «განჴუება», გამოლევა: „მოელია მას ყოველი ნაყოფი მისი“ C,—„ყოველი ნაყოფი მისი განჴუებულ იყო“ DE, **მრ. 5,26.** იხ. ლევა.

**მოლერწმა** «მოსრვა»: „მოილერწმნეს მათგან ძეთა ისრაჱლისათა გზათა ზედა ხუთგზის ათასნი კაცნი“ G,—„მო-ლავე-სრეს მერმე გზათა ზედა ხუთ ათასი კაცი“ M, **მსჯ. 20,45.** იხ. ლერწამი.

**მოლესვა** შელესვა, შეცხება; შემოსა: „შინაგან და გარეშე მოჰლესო“ O, **გამოსლ. 25,11**; „მოლესა იგი ოქროჲთა წმიდითა“ M, **II ნშტ. 3,8.**

**მოლესულ-ი** შემოსილი, პირმოკეთებული: „შენ გიდგან ტაძარნი, მარმარილოჲთა მოლესულნი“ **მ. სწ. 85,26.** იხ. ლესვა.

**მოლეწვა** გატეხა, დამსხვრევა: „ვინ მოლეწა ჭურჭელი ესე“* **355r.**

**მოლეწილ-ი** მომტვრეული: „უკუეთუ ქარისაგან ჰპოო მოლეწილი იგი (შეშა)“ **მ. ცხ. 172v.** იხ. ლეწვა.

**მოლოდება** ლოდნა, მოლოდინება, დაცვა: „მოელოდეთ აღთქუმასა სულისა წმიდისასა“ **საქ. მოც. 1,4**; „მოელიან თუალნი ჩემნი მაცხოვარებასა შენსა“ **ფს. 118,123**; „მოელოდა სასუფეველსა ღმრთისასა“ **მრ. 15,43**; „მოელოდედ, ვითარცა წჳმასა, თქუმასა ჩემსა“ M,—„მოილოდებოდედ, ვითარცა წჳმაჲ, აღთქუმაჲ ჩემი“ G, **II შჯ. 32,2**; „რომელსა-იგი მოველით“ **ი. ოქრ.-მარხ. და ოონ. 100,8**; „არავინ მოელის გულითა“ I, **ეს. 57,1**; „მოელოდა იგი დუქსისა მის მოსლვასა“ **სბხტ. 128,21.**

**მოლოდება** «იჭჳ», ცდა, ლოდინი: „განმარინა მე... ყოვლისაგან მოლოდებისა (იჭჳსა C) ერისა მის ჰურიათაჲსა“ **საქ. მოც. 12,11**; „საშინელი რაჲმე მოლოდებაჲ საშჯელისაჲ... შესჭამდეს მტერთა მათ“ **ჰებრ. 10,27**; „მოლოდებამან სასყიდლის-მომცემელისამან ქმნის სული საქმედ კეთილისა“ **მრთ. D, კ. იერ.-ალდგ. 113**; „მოიღოს მოსაგებელი მოლოდებისა მისისაჲ“ **მ. სწ. 181,23.** იხ. ლოდება; შდრ. მოსალოდებელი, მოულოდებელი.

**მოლოდინება** ლოდინი: „ჟერ-არს მოლოდინებაჲ ჟამსა“ **მ. ცხ. 46v.** იხ. ლოდინება.

**მოლოქ-ი** ერთგვარი მხალია, malva: „იხილა ადგილსა მას მოლოქი“ **მ. ცხ. 325v.**

**მოლოშნა** მოლოკვა: „მოჰლოშნიდა ოფლსა მისსა“ **H—341,400.** იხ. ლოშნა.

**მოლოცვა**: „მოილოცნეს წმიდანი ადგილნი“ **მ. ცხ. 187r.** იხ. ლოცვა.

**მოლხინე** მხიარული: „მოლხინე თუ არს, გალობდინ“ **იაკ. 5,13.** იხ. ლხინი, უმოლხინე.

**მოლხინება** მხიარულება: „რომელთა ძმათა აქუნდა საწჳმრები, მოლხინებით შთამოვიდეს მონასტრად“ **ი.-ე. 33,9**; „იოსები მოკუდეს და მოლხინებაჲ ვპოო“ **საკ. წიგნ. 67,15.** იხ. მოლხინე.

**მოლხობა** «შთამოჴსნა», დახსნა, მოდუნება, დარღვევა; «მოლბობა»: „არა მოელხუნენ კარვისა ძელნი მენნი“ O,—„არ შთამოიჴსენენ აფრის ქსელნი“ pb., **ეს. 33,23**; „მამათა ჭამეს კაწახი და კბილნი შვილთანი მოლხუეს“ pb.,—„მამათა ჭამეს კაწახი და შვილთა კბილნი მოჰლბეს“ O, **იერემ. 31,29.**

**მოლხობილ-ი** მოდუნებული, მოშვებული, დარღვეული: „რაჲთამცა არა ვიხილე იგი ყოვლადვე მოლხობილი“ **თომა მოც. 18,43.** იხ. ლხობა.

**მომაგრებულ-ი** «განძლიერებული»: „იერიქოჲ შეყენებულ და მომაგრებულ იყო“ G,—„იერიქოჲ შეყენებულ იყო და განძლიერებულ“ M, **ისუ ნ. 6,1.** იხ. მაგრება.

**მომადლება** ჩუქება, მინიჭება, ბოძება: „შომმადლეთ მე შეცოდებაჲ ესე“ **II კორ. 12,13**; „მოგუმადლე ჩუენ ცხორებაჲ“ O, **II ეზრა 9,8**; „მომმადლე მე ნათელი ესე ჩემი“ **ფლკტ. 138,32**; „მომმადლენ მე თხოვანი ესე“ **ფლკტ. 157,18.**

---

* წყაროსათვის ადგილია დატოვებული (რედ.).

**მომადლება** მინიჭება, დაჯილდოება: „უნდა მომადლებაჲ ჰურიათაჲ ფილიქს" **საქ. მოც. 24,27**; „ნუუკუე შეემსჭუალოს გონებაჲ შენი მომადლებასა მათსა" **მ. ცხ. 71v**.

**მომავალ-ი** «მოსლვათაჲ», «რომელი მოვალს», მერმისი, მოწევნადი; «მქანარი»: „შენ ხარა მომავალი იგი, ანუ სხუასა მოველოდით?" **მთ. 11,3**; „საუკუნესა მას მომავალსა ცხორებაჲ საუკუნოჲ დაიმკჳდროს" **ლ. 18,30**; „მომავალი იგი გითხრას თქუენ" DE,—„მოსლვათაჲ მათ გითხრას თქუენ" C, **ი. 16,13**; „ეუწყოს უფალი ნათესავსა მომავალსა" C, **ფს. 21,31**; „მომავალნი და წარმავალნი" DE,—„რომელნი-იგი მოვიდოდეს და წარვიდოდეს" C, **მრ. 6,31**; „არავის აქუს ჭელმწიფებაჲ... არცა შვილთა და მომავალთა ჩუენთა" **A—484,315v**; „წარმოჩნდეს სიონს, ვითარცა მდინარჱ მომავალი" O,—„გამოჩნდეს სიონს შინა, ვითარცა მდინარე მქანარი" pb., **ეს. 32,2**. იხ. მოსლვა.

**მომავლინებელ-ი** გამომგზავნელი: „შეიწყნაროს მომავლინებელი ჩემი" **მთ. 10,40**; „აღასრულეთ ჩემ ზედა ბრძანებული იგი მომავლინებელისა თქუენისაჲ" **თომა მოც. 19,33**. იხ. მოვლინება.

**მომაკუდინებელ-ი** სასიკვდინე: **მრთ**. A, **ბ.-კეს. მარხ. 53v**.* იხ. მოკუდინება.

**მომანქნება**: „უკუეთუ მან მოიმანქნა" **ი. ოქრ.-სახუმლ. 46**. იხ. მანქნება.

**მომარგლა** გამოკრება; გამოშორება: „მოვჰმარგლოთ იგი (ღუარძლი)" **მთ. 13,28**.

**მომარგლა** გამოთოხნა: „მომარგლასა მას ღუარძლისასა" **მთ. 13,29**. იხ. მარგლა.

**მომართ** (თნდ.) -კენ: „ჩუენდა მომართ იგავსა ამას იტყჳ, ანუ ყოველთა მიმართ?" **ლ. 12,41**; „იყო სიტყუაჲ უფლისაჲ ჩემდა მომართ" O, **ეზეკ. 25,1**. იხ. მართ.

**მომართება** დაგვა, დასუფთავება; «მოგება»: „მოჰმართოს სახლი თჳსი და ეძიებდეს გულს-მოდგინედ" DE,—„მოაგოს სახლი და ეძიებდეს გულს-მოდგინედ" C, **ლ. 15,8**; „მოჰმართა სახლი" **გრ. ანძ.-შობ. 299,22**.

**მომართებულ-ი** გამოწმენდილი, გამოგვილი: „ცალიერი, მომართებული და განშუენებული და შემკული (პოვის სახლი)" **მთ. 12,44**.

**მომართება, მომართვა** «მიმართება», «კუეთება», შებმა, ჯახება: „მოიმართონ შორით" O, **ამბ. 1,8**; „ვითარცა ორბმან მოიმართოს და განიმართნეს ფრთენი თჳსნი" O,—„ვითარცა არწივმან მიიმართოს და განიმარტნეს ფრთენი მისნი" pb., **იერემ. 48,40**; „მო-ღათუ-ჰმართოს იორდანემან პირსა მისსა" M,—„ეკუეთოს იორდანე პირსა შინა მისსა" **იობ 40,18**.

**მომართება** «ზედა-მოსლვა»: „არა შეიშინო... არცა მომართებისა არაწმიდათა შემოსრულისა" pb.,—„არა გეშინოდის შენ... არცა ზედა-მოსლვასა ულმრთოთა მოწევნულისა" O, **იგ. სოლ. 3,25**. იხ. მართება/მართვა.

**მომატება** გაზრდა: „მოემატნეს მჭედარნი" **ქ. ცხ. 61,3**. იხ. გამომატება.

**მომატყუებელ-ი** მიმყოლი, საბაბი, შუამავალი, შემძენელი; მიზეზის მომცემი: „მომატყუებელ მონათა შენთა" **თომა მოც. 14,19**; „მძულს ნიჭი, ზღვევისა მომატყუებელი" **ბ. კეს.-40-თჳს 118,5**; „კეთილისა მომატყუებელ არს" **მრთ. A, ქ. იერ.-სული წმ. 168**; „ცეცხლისა მის საუკუნოჲსა მომატყუებელ იქმნის" **მრთ. A, ქ. იერ.-სინან. 64,9**; „კეთილისა მომატყუებელი იგი ესე არს, უკუეთუ უხაროდის კაცსა გამრავლებაჲ ნაყოფთა კეთილთაჲ" **ბალ. 87,35**. იხ. მოტყუება.

**მომაქცეველ-ი** «მომქცეველი», მომაბრუნებელი: „არავინ იყოს მეძიებელ, არცა მომაქცეველ" I,—„არა იყო გამომეძიებელი და არცა მომქცეველი" pb., **ეზეკ. 34,6**; „ჯუარი მომაქცეველი არს ულმრთოთა" **მ. სწ. 219,16**. იხ. მოქცევა.

**მომაშთობელ-ი** დამახრჩობელი: „განეშორენ კაცი ნაყოფისა მისგან მომაშთობელისა" **მ. სწ. 189,22**. იხ. მოშთობა.

**მომაწყინებელ-ი**: „უკუეთუმცა... გამოსცადენ ჭირნი და... მრავალფერნი იგი სულნი, მომაწყინებელნი მისნი" **ბალ. 103,8**. იხ. მოწყინება.

**მომგებელ-ი** შემძენი, პატრონი; მიმზღველი; სასყიდლის მომცემი: „სიმდიდრე ვაებასა მოატყუებს მომგებელთა მისთა" **მ. სწ. 112,8**; „სულმან უკეთურმან წარწყმიდის მომგებელი თჳსი" O, **ზირ. 6,4**; „იცნა ხარმან მომგებელი თჳსი" I, **ეს. 1,3**; „წარმდები და უწესოჲ ენაჲ წარსწყმედს მომგებელსა მისსა" **იაკ. (თავნი 5)**; „მომგებელი მადლისაჲ" O, **ზირ. 30,6**; „მართალ არს მომგებელი იგი ჩემი" **თომა მოც. 15,29**. იხ. მოგება.

**მომგზავრება** «მოჩსტ(უ)რობა»: „მომიმგზავრონ ჩუენ ქუეყანაჲ" G,—„მოი[მ]სტრონ ქუეყანაჲ იგი" pb., **II შჯ. 1,23**. იხ. მგზავრება.

**მომგურელ-ი** იხ. სძლის-მომგურელი.

**მომდო(ვ)რება** მომშვიდება: „ოდეს განეშორის, დაყუდნის და მომდორდის" **მ. სწ. 182,20**; „ლომმან თუ იხილის იგინი, მუნქუესვე მომდოვრდის" **საქ. წიგნ. II 55,5**.

**მომედგრება** «დაჴსნა», «დამედგრება», დაშლა, მოსუსტება: „არა თუ მოვმედგრდეთ" pb.,—„ნუმცა დავჴსნდებით" **გალ. 6,9**; „შესულბეს და მომედგრდეს (დამედგრდეს I)" O, **იერემ. 8,9**; „ნუ მოჰმედგრდები" O, **იგ. სოლ. 3,21**; „სხჳსა არაჲს ეშინოდის და არა მომედგრდეს" O, **ზირ. 31,15**. იხ. მედგრება; შდრ. მოუმედგრებელად.

**მომზადება** «დამზადება», გაწყობა: „მოაქუნდა, რაჲ-იგი მოემზადა" DE,—„საკუმეველი იგი, რომელ დამზადეს" C, **ლ. 24,1**; „მომზადა საჭურველი მრავალი" M, **II ნშტ. 32,5**; „საზრდელი იგი, რომელი მოგუემზადოს" **მ. სწ. 25,2**. „გამოვიდეს **მომზადებად**" DE,—„წარვიდეს დამზადებად" C, **მრ. 14,16**; „განითქუა მომზადება იგი ამათ საქმეთა შორად" **M, II ნშტ. 26,15**.

**მომზადებულ-ი** «განგებული»: „განმზადებად უფალსა ერი მომზადებული" DE,—„განმზადებად უფლისა ერი განგებული" C, **ლ. 1,17** იხ. მზადება.

---

* წყარო ფანქრითაა მიწერილი (რედ.).

**მომზავებელ-ი** დამამშვიდებელი: „მომზავებელსა მას მათსა მოელიან ტაროსსა (მენავენი)“ მ. ცხ. 198v; „რომელნი-იგი (ადგილნი) შუენიერ არიან... და მომზავებელ სულიერთა მონაზონთა საყოფლად“ ი.-ე. 29,14. იხ. მოზავება.

**მომზრახ-ი** დამძრახავი: „შენ ხარა აგათონ, მომზრახი და მასმენელი?“ მ. ცხ. 234r. იხ. ზრახვა.

**მომთრვალე** ლოთი, ღსმელი: „ჭამდეს... მომთრვალეთა თანა“ მთ. 24,49; „მუშაკი მომთრვალჱ ვერ წარეწიოს სიმდიდრესა“ O, ზირ. 18,33; „არცა დაუტევეს ჩუეულებაჲ მათი მომთრვალეთა“ მ. ხწ. 64,6. იხ. მთრვალი.

**მომთხრობელ-ი** «გამოცნობა»: „უკუეთუ მომთხრობელთა მომითხრათ იგი“ G,—„უკუეთუ გამოსცნათ, მითხართ მე ესე“ M, მსჯ. 14,12. იხ. მოთხრობა.

**მომთხუევა** შემთხვევა, მოხდომა: „მოემთხჳა მას წმიდისა სახარებისა საკითხავი“ მრთ. A, ანტ. დ. 20r. იხ. მთხუევა.

**მომთხუევით** შემთხვევით: „მომთხუევით მას ადგილსა ორმეოცი სარკინოზი წარმოვიდოდა“ საკ. წიგნ. 98,15.

**მომიზდება** «მონადება», «სასყიდლით მოყვანება», დაქირავება: „მოიმიზდნა თავისა თჳსისა აბიმელეხმან კაცნი ცუდნი და უქმნი“ G,—„მოინადნა მით აბიმელექ კაცნი უკეთურნი და განკრთომილნი“ M, მსჯ. 9,4; „მოიმიზდეს შენ ზედა ბალაამ“ G,—„სასყიდლით მოიყვანეს ბალაამ“ M, II შჯ. 23,4.

**მომკა** «მოკუფხლვა»: „მოიმკი, სადა არა სთესი“ მთ. 25,24; „რაჲცა სთესოს კაცმან, იგიცა მოიმკოს“ გალ. 6,8; „მეხარკენი თქუენნი მოგმკიან თქუენ“ pb.,—„ხარკის-მომჴდელნი თქუენნი მოგკუფხლვენ თქუენ“ O, ეს. 3,12; „ითესეთ იფქლი და ეკალსა მოიმკით“ იერემ. 12,13; „მდიდარი ქუეყანით მოიმკის საზრდელსა გლახაკთა ჴელითა“ მ. ხწ. 142,25; „მომკოთ სამკალი“ pb.,—„ჰმკოთ სამკალი მისი“ M, ლევიტ. 22,10.

**მომკა**: „მსგავს არს კაცსა, რომელი სთესვიდეს ზღუასა და ჰგონებდეს მომკასა“ A—35,163v.

**მომკილ-ი**: „აჴლოდდა მომკილ იყო ყანები მათი“ O, ივდ. 4,4. იხ. მკა; შდრ. მომკალი.

**მომკალ-ი** მომკელი: „ქამსა მკისასა უბრძანო მომკალთა მათ“ მთ. 13,30; „მომკალ არს, სადა არს სამკალი მაგისი“ ფლკტ. 134,25; „არა განივსნის ჴელნი მომკალმან“ A—92,296. იხ. მომკა.

**მომკაულ-ი** ვინც ირთვება: „რამეთუ მომკაულ იყო სამოსლითა“ ნრხ. 74,16. იხ. მომკობა.

**მომკლველ-ი** «მკლველი»: „ნუ მისცემდ ჴელთა მისთა მომკლველსა მას“ pb.,—„არა შეაყენონ მკლველი ჴელსა მისსა“ G, იხუ 5. 20,5; „ღმერთი ვარი მე წინაშე მომკლველთა შენთა“ O, ეზეკ. 28,9. იხ. მკლველი.

**მომკუდარ-ი** «მომწყდარი», «მოსრული», «რომელი მოისრა», «მკუდარი»; «მძორი»: „დადგა საშუალ მომკუდართა მათ“ G,—„დადგა შორის მომწყდართა მათ“ pb., რიცხ. 16,47; „ნუცა მომკუდარსა შეეხებით“ pb.,—„მძორთა მათთა არა შეახნეთ“ G, II შჯ. 14,8; „იყვნეს მომკუდარნი წყლულებასა შინა ოთხ და ოცნი ათასეულნი“ G,—„იყვნეს მოსრულნი გუემასა მას შინა ოცდაოთხ ათას“ Fr.,—„იყვნეს, რომელნი მოისრნეს გუემასა შინა, ოცდაოთხი ათასი“ pb., რიცხ. 25,9; „ვიპოვენ ორნივე მომკუდარნი“ ფლკტ. 147,16; „დაჰფლვიდეს ყოველთა მომკუდართა“ pb., რიცხ. 33,4. იხ. მკუდარი; ძლითმომკუდარი.

**მომმუხველ-ი** მომჟავე: „ვენაჴსა შინა (არს) მომმუხველ მწუერვალთა შინა“ ბ. კეს.-ექუს. დღ. 75,1.

**მომმხუე** ცხარე: „გარდაიქცის იგი მომმხუედ“ ბ. კეს.-ექუს. დღ. 74,29.

**მომნადირებელ-ი**: „დედაკაცისა თანა, რომელ-იგი არს მომნადირებელ და მახჱ გული მისი“ O, ეკლ. 7,27. იხ. მონადირება.

**მომნიჭებელ-ი** მბოძებელი: „სადა არს მომნიჭებელი ნიჭისა თქუენისაჲ“ მსკ. 38,20. იხ. მონიჭება.

**მომოწაფება** დამოწაფება: „მოიმოწაფენით ყოველნი წარმართნი“ მთ. 28,19. იხ. მოწაფება.

**მომპალ-ი**: „მომპალ და მომღუღალ იყვნეს ტანჯვათა მათგან“ ანდ.-ანატ. 211,19. იხ. მპალი.

**მომპოვნებელ-ი** «განმყოფელი»(?), მლონებელი, შემძლე: „მომპოვნებელო საცთურისაო“ A,—„განმყოფელო საცთურისაო“ B, ხბსტ. 132,23; „წიგნსაცა მომპოვნებელ არს გონებაჲ“ მრთ. A, ანტ. დ. 29r; „მომპოვნებელმან მან ბოროტისამან ეშმაკმან აღიშურვა მისი იგი სათნოდ მოქალაქობაჲ“ მ. ცხ. 278v; „დაყუდებაჲ მომპოვნებელი არს ცრემლთაჲ და დედაჲ ტირილისაჲ“ მ. ხწ. 22,26. იხ. მოპოვნება.

**მომრთუმელ-ი** «რომელი მოჰგურის», რომელსაც მოაქვს: „მოწაფენი ჰრისხვიდეს მომრთუმელთა მათ“ C,—„მოწაფენი აყენებდეს მათ, რომელნი-იგი მოჰგურიდეს“ მრ. 10,13. იხ. მორთუმა.

**მომრთხმელ-ი** «ძლიერი», მომზიდველი: „ძენი ეფრემისნი მომრთხმელნი (ძლიერნი C)“ ფს. 77,9; „მომრთხმელნი მშჳლდისანი“ I ნშტ. 5,18. იხ. რთხმა.

**მომრუშე** კახპა, «როსკიპი»; «მეძავი», «მემრუშე»: „ნათესავი ბოროტი და მომრუშე (მემრუშჱ DE) სასწაულსა ეძიებს“ მთ. 12,39; „რომელმან დაიყენოს მომრუშჱ, უგუნურად ულმრთო არს“ O,—„რომელმან დაიპყრას მეძავი, უგუნურ და არაწმიდა არს“ pb., იგ. სოლ. 16,22; „წარვედ და შეიყუარე დედაკაცი... მომრუშჱ“ O,—„წარვედ შენ და შეიყუარე დედაკაცი ერთი... და იყოს როსკიპ“ pb., ოვსე 3,1. იხ. მრუში.

**მომრწყველ-ი**: „არცა დამსხმელი რაჲ არს, არცა მომრწყველი“ I კორ. 3,7. იხ. მორწყვა.

**მომსპოლველ-ი**: „ექმნეს მას სიკუდილი განმკუეთელ და მომსპოლველ ნივთთა ცოდვისა მისისათა“ მ. ხწ. 221,1. იხ. მოსპოლვა.

**მომსრალ-ი** დაჭრილი, დაკოდილი; „მცხო მე... განვლინებად მომსრალთა“ ლ. 4,18. იხ. მოსრ(ვ)ა.

**მომსრველ-ი** მომკვლელი, ამომწყვეტი, მომსპობი; «დამჭრელი»: „წარწყმდეს მომსრველისა მისგან“ I კორ. 10,10; „არა ეტეოს მომსრველი იგი შესლვად სახლსა მას თქუენსა მოსრვად“ O, გამოსლ. 12,23; „გუელნი მომსრველნი... უკბენდეს ერსა და მოისრა ერი“ O,

**რიცხ. 21,6**; „შვილნი იგი მომსრველთანი მათ არა მოსრნა“ O, **IV მფ. 14,6**; „დაეცადა ისუ... და მომსრველნი მათნი მოსრვითა“ pb.,—„დასცხრა იისუ... და დამჭრელნი მათნი დაჭრითა“ G, **ისუ ნ. 10,20**. იხ. მოსრვა.

**მომსტურობა, მო[მ]სტრობა** «განხილვა», დაზვერვა; «მომგზავრება»: „მოი[მ]სტრონ ქუეყანაჲ იგი“ pb.,—„მომიმგზავრონ ჩუენ ქუეყანაჲ“ G, **II შჯ. 1,23**; „მომსტურობად მათთჳს განსასუენებელისა“ G,—„განხილვად მათთჳს განსასუენებელისა“ pb., **რიცხ. 10,33**; „მოიმსტუარნა კაცნი უცხონი“ **ბალ. 41,11**. იხ. მსტ(უ)რობა.

**მომსყიდელ-ი** მყიდველი: „იწყო გამოსხმად... მომსყიდელთა“ **მრ. 11,15**; „იყოს განმსყიდელი იგი, ვითარცა მომსყიდელი“ **I, ეს. 24,2**; „მომსყიდელები ტაძარსა მას შინა“ C,—„რომელი იყიდდა ტაძარსა მას შინა“ **მთ. 21,12**. იხ. მოსყიდა.

**მომსხმელ-ი**: „ჰრქუა ხუროთა მათ, მომსხმელთა მარმარილოსათა“ **H—341,149**. იხ. მოსხმა.

**მომტაცებელ-ი** წამრთმევი: „ესე სახლი იყო უსამართლოდ მომტაცებელისაჲ მის მდიდრისაჲ“ **მ. სწ. 85,31**. იხ. მოტაცება.

**მომტევებელ-ი** შემნდობელი: „მომტევებელ ეყავ“ **ფს. 98,8**. იხ. მოტევება.

**მომტკიცება** განმტკიცება, გამაგრება: „მოიმტკიცნა წელნი თჳსნი“ **III მფ. 18,46**; „მოიმტკიცა მტკიცედ თავი თჳსი“ **მ. ცხ. 180r**.

**მომტკიცებულ-ი** შეხვეული, შეზღუდვილი: „ჭეშმარიტებითა მომტკიცებულ გუერდნი მისნი“ **იპ. რომ.-კურთხ. მოხ. 182,8**. იხ. მტკიცება.

**მომტურეულ-ი** მიწად ქცეული, გამიწებული: „ყოველნი ქალაქნი მომტურეულნი არა მოწუნა ისრაჱლმან“ G, **ისუ ნ. 11,13**. იხ. მტურევა.

**მომუსრვა** მოტეხა, მომსხვრევა: „მოემუსრნენ რტონი უსრულნი“ O, **სიბრძ. სოლ. 4,5**. იხ. მუსრვა.

**მომუშაკება** დამუშავება: „მოიმუშაკე მხალი შენი“ **მ. ცხ. 25r**. იხ. მუშაკება.

**მომუხვა** დაჭრა, დაწყლულება; დამშხალვა: „ოდეს მოჰმუხოს პირი ეკალმან, აღმოიცოხნის“ **მ. ცხ. 278r**. იხ. [მუხვა].

**მომფენელ-ი** აღმომაბრწყინვებელი: „მზისა მომფენელნი“ **ქ. ცხ. 103,4**. იხ. მოფენა.

**მომფრდელ-ი** ვაჭარი: „ნუ აზრახებ... კაცსა, მომფრდელსა განსყიდისათჳს“ O, **ზირ. 37,12**. იხ. მოფრდა.

**მომქცეველ-ი** «მომაქცეველი»: „არა იყო გამომეძიებელი და არცა მომქცეველი“ pb.,—„არავინ იყოს მეძიებელ, არცა მომაქცეველ“ O, **ეზეკ. 34,6**. იხ. მოქცევა.

**მომღებელ-ი, მომღე** ამღები, შემომტანი: „არა სადა მიმცემელ და მომღებელ იქმნენით სავაჭროსა“ **მარკ. 248v**; „სული მომღებელისაჲ მის წარწყმდეს“ O, **იგ. სოლ. 22,9**; „წარმგზავნა კუალად დრაჰკანი იგი მომღებ ლისავე მისისა“ **მ. ცხ. 368v**; „განავლინნა მომღენი ძღუენთანი“ G, **მსჯ. 3,18**; „არა თუ მომღებელი ოდენ ხატთაჲ არს იგი“ **ბ. კეხ.-ექუს. დღ. 81,18**. იხ. მოღება.

**მომღერალ-ი, მომღერ-ი** მოთამაშე; მღერალი, მგალობელი; «მახიობელი»: „საქმენი ამის სოფლისანი მსგავს არიან ყრმათა მომღერალთა და ვითარცა-იგი მათ ყვიან რომელიმე მათგანი მეფე და რომელიმე მთავარ და რომელიმე მჴედარ...“ **მ. სწ. 112,2**; „ჰრქუა მას მომღერმან მან... ვთქუა სიმღერაჲ შენთჳს“ **H—341,83**; „მომღერისა მიმართ ნუ აღერევი“ pb.,—„მახიობელისა მიმართ ნუ აღიმსთობ“ O, **ზირ. 9,4**. იხ. მღერა.

**მომღულალ-ი** სრესილი; თელილი: „იხილნა ჴორცნი მათნი, რამეთუ მომპალ და მომღულალ იყვნეს ტანჯვათა მათგან“ **ანდ.-ანატ. 211,19**. იხ. მოღულ-.

**მომყმარ-ი** დამშეული: „დაღათუ პურითა მომყმარ იყოს“ **მ. ცხ. 117r**. იხ. სიყმილი.

**მომშევა** მოშივნება: „მომემშიოს მე“ **ვარ. 808**; „ოდეს მოგემშიოს, ჭამე“ **მ. ცხ. 75r**. იხ. მშევა.

**მომშთუარ-ი** მოხრჩობილი: „მწერნი და ფუტკარნი, წყალსა შინა მომშთუარნი, შემდგომად ჟამისა აღდგენ“ **კ. იერ.-აღდგ. მრთ. (!) 116**. იხ. მოშთობა.

**მომშჳდება** დაწყნარება: „მოვამშჳდო პირი მისი ძღუნითა“ O, **დაბ. 32,20**. იხ. მშჳდება.

**მომცემელ-ი** მომცემი: „ადიდებდა ქრისტესა, მომცემელსა ცხოვრებისასა“ **ფლკტ. 156, 34**; „ჰმადლობდის ღმერთსა, მომცემელსა ჩუენდა უხუად ყოველთა კეთილთასა“ **მ. ცხ. 108r**; „ვღაღადებდეთ ძლიერად კარსა ზედა მომცემელისასა და არა უკმოვიქცეთ მიერ ცალიერნი“ **მ. სწ. 143,20**. იხ. მოცემა; ცხორების მომცემელი.

**მომცხრომელ-ი** მასხარა: „ნუუკუე მოშურნე და მომცხრომელ იპოვო“ **ბალ. 162, 2**. იხ. მოცხრომა.

**მომძევლება** დაგირავება, დატყვევება: „სიყუარულითა ამით სიწმიდისაჲთა მოიმძევლებდა ყოველთა წინაწარმეტყუელთა“ **მრთ. S, ი. ოქრ.-გურიტ. 228,36**; „მოიმძევლა წყალობაჲ ღმრთისაჲ მის ზედა“ **მ. სწ. 110,18**; „მოიმძევლნეს გულნი კაცთანი“ **ბალ. 73,22**. იხ. მძევალი.

**მომძლავრება**: „უსამართლოდ მოგებულისაგან ყოფად არა არს ქველის-საქმჱ, არამედ მოკლვაჲ და მომძლავრებაჲ“ **მ. სწ. 55,5**. იხ. მძლავრება.

**მომძლევება** მორევნა: „უკუეთუ... მომძლევდეს“ O, **I მფ. 10,11**. იხ. მძლე.

**მომწთოლვარე**: „ბაგენი მისნი შროშან და მომწთოლვარე მურითა სავსედ“ M, **ქება 5,13**. იხ. მოწთოლვა.

**მომწითურე/მომწითურო** «მოწითლე»; «მწითური»: „თმაჲ მომწითურე არს სპეტაკად“ G,—„თმაჲ... მოწითლე მწულილი“ pb., **ლევიტ. 13,30**; „არა განიხილა მღდელმან თმისათჳს მომწითუროჲსა“ G,—„არა მიხედოს მღდელმან მან თმისა მისთჳს მწითურისა“ pb., **ლევიტ. 13,36**. იხ. მწითური.

**მომწიფება** იხ. მოწიფება.

**მომწოდებელ-ი**: „ვითარ არა შევიწანენ მრავალნი ცოდვანი ჩემნი პირველ მოწევნისა ჩემდა მომწოდებელისა“ **მ. სწ. 186,4**. იხ. მოწოდება.

**მომწუანე**: „იქმნას ნიში მომწუანე ანუ მომწითურე“ G, **ლევიტ. 13,40**. იხ. მწუანე.

**მომწუარ-ი** «მოწუვილი»: „ყოველნი ქალაქნი მომწუარ იყვნეს (მოწუვილ იყვნეს O) ცეცხლითა" I, იერემ. 4,26; „ბჭენი მისნი მომწუარ არიან ცეცხლითა" O, ნეემ. 1,3; „მომწუარი ცეცხლითა და მოოჴრებული" ფს. 79,17. იხ. მოწუვა; ცეცხლით(ა)-მომწუარი.

**მომწყდარ-ი, მომწყუდარ-ი** «მომკუდარი»: „პოვნა... ორნივე, მომწყდარნი ცხედარსა ზედა" ფლკტ. 146,34; „იყვნეს მომწყდარნი მათნი, რომელნი მოსწყჳდნა სამფსონ" pb.,—„იყვნეს მომკუდარნი, რომელნი მოაკუდინნა სამფსონმან" G, მსჯ. 16,30; „ჵ მომწყუდარნო, რომელთა გნებავს ცხორებაჲ" მ. სწ. 188,27. იხ. მოწყდომა/მოწყუდომა.

**მომწყლველ-ი** დამკოდველი, დამჭრელი: „მოწყლულ იქმნა... ითხოვა შენდობაჲ მომწყლველისა მისგან" მ. ცხ. 364r. იხ. მოწყლვა.

**მომწყუედელ-ი** ამომხოცი: „მომწყუედელი მატლთაჲ არს ბუნებაჲ მარილისაჲ" მ. ცხ. 78v. იხ. მოწყუედა.

**მომხუეჭელ-ი** მიმტაცებელი: „იყვნედ... ნუ მომხუეჭელ" ტიტ. 2,10; „მომხუეჭელი ზომსა ვერ იწონს მოტაცებისასა" მ. სწ. 274,12; „ნუ სზრუნავთ ძჳრის-მკრებალნი, მომხუეჭელნი" Ath.—11,114r. იხ. მოხუეჭა.

**მომჭდელ-ი** იხ. ხარკის-მომჭდელი.

**მონა** «კირთი», «ბარაკიელი», «ყრმა», «მრწემი», «ჭაბუკი»; «მსახური», «მენიჯოგე», «მენიჯგორე», «მენიჯოგრე»: „არა გმსახურებდეს შენ მსახურებასა მონისასა" G,—„არა გმონებდეს შენ მონებასა კირთებრ" pb., გამოსლ. 21,31; „რაჲ უბრძანო შენსა მონასა" M,—„რასა უბრძანებ მრწემსსა შენსა" G, ისუ ნ. 5,15; „ნუ დაალტობ ჴელთა შენთა მონათა შენთათჳს" M,—„ნუ მოჰჴსნი ჴელთა შენთა ყრმათაგან შენთა" G, ისუ ნ. 10,6; „ვითარცა ამცნო მონამან ღმრთისამან მოსე" M,—„ვითარ სახედ განუჩინა მოსემან, ყრმამან უფლისამან" G, ისუ ნ. 11,12; „არა ვარ მე იესუ, არამედ მონაჲ მისი ვარ, არა ვარ მე ქრისტჱ, არამედ მსახური ვარ მისი" თომა მოც. 15,33; „მონაჲ ხარ, ანუ აზნაური?" ლონგ. 189,3; „ჰრქუა ბოოსმან მონათა მათ მისთა" M,—„ჰრქუა ბოოსმან ყრმასა მისსა" G, რუთ 2,5; „წარვიდეს იგინი და ცოლი იგი მისი და მონაჲ იგი მისი" M,—„აღდგა კაცი წარსლვად თჳთ და ხარჭი მისი და ჭაბუკი მისი" G, მსჯ. 19,9; „იყოს იგი შენდა მონა უკუნისამდე" M,—„იყოს შენდა მრწემ უკუნისამდე" G, II შჯ. 15,17; „ვითარცა ისმინე მონისა (ბარაკიელისა-var.) მის შენისა მოსჱსი" კ. იერ.-ჯუართა გამოჩ. 241,33; „სცა მონასა მღდელთ-მოძღურისასა" მთ. 26,51; „უკუეთუ მოიგო მონაჲ ებრაელი, ექუს წელ გმონებდეს შენ" O, გამოსლ. 21,2; „მონაჲ უფლისა თანა იტანჯებოდა" O, სიბრძ. სოლ. 18,11; „მონაჲ ნუ არსა ისრაელი, ანუ სტრუკი ნუ არსა იაკობი, რამეთუ სატყუენველ იქმნა" O. იერემ. 2,14; „განიკურნოს მონაჲ ესე ჩემი" ლ. 7,7; „რომელმან თავს-იდვას მონაჲ უგუნური, აგინებს იგი სიმართლისა" O,—„რომელი თავს-მდებ იქმნას ყრმისა უგუნურისა, აგინებს სიმართლესა" pb., იგ. სოლ. 19,28; „მიწერა... სხუათა მონათა და მოდგამთა მათთა" O, II ეზრა 4,17; „ჰრქუა საულ მენიჯოგესა (მენიჯოგრესა D, მენიჯგორესა M, მონასა I) თჳსსა: იჴადე მახჳლი და მომკალ მე" O, I მფ. 31,4. იხ. დამონება, თანა-მონა, მისთანაჲ მონაჲ, მონება.

**მონაგებ-ი** «ნაყოფი», «ნაყოფიერი», «ბუნაგი», ქონება, შენაძენი; საქონელი, პირუტყვი: „მისცა მათ მონაგები თჳსი" DE,—„მისცა მათ ნაყოფი თჳსი" C, მთ. 25,14; „აქუნდა მონაგები ფრიად" DE,—„იყო იგი ნაყოფიერ ფრიად" C, მრ. 10,22; „აღვაშენოთ... ქალაქები მონაგებისა ჩუენისათჳს" pb.,—„უშენოთ... ქალაქები ბუნაგებისა ჩუენისათჳს" G, რიცხ. 32,16; „განყიდე მონაგები შენი" მთ. 19,21; „მისცა აბრაჰამ ყოველივე მონაგები თჳსი ისაკს" O, დაბ. 25,5; „დაადგინა... მთავრად ყოველსა ზედა მონაგებსა მისსა" Ϲ, ფს. 104,21; „მონაგებსა ობოლთასა ნუ შეხუალ" O, იგ. სოლ. 23,10; „არა მაქუს ოქროჲ დაუნჯებული და არცა მონაგები" მ. სწ. 163,25; „რომელი-იგი ზრდის მონაგებსა შენსა" ბ. კეს.-ექუს. დღ. 63,32. იხ. მოგება.

**მონადება** «მომიზდება», დაქირავება: „მოინადნა მით აბიმელექ კაცნი უკეთურნი და განკრთომილნი" M,—„მოიმიზდნა თავისა თჳსისა აბიმელეხმან კაცნი ცუდნი და უქმნი" G, მსჯ. 9,4; „მოინადეს შუამდინარით... და მჴედრები" I ნშტ. 19,6; „მოინადეს სასეტლები და მჴედრები" I ნშტ. 19,6; „მოინადეს სასყიდლითა ერი მრავალი ჩემთჳს" I, ნეემ. 6,13. იხ. ნადი.

**მონადირე, მენადირე** «მესათხევლე»: „გქმნე თქუენ, რაჲთა იყვნეთ თქუენ მონადირე კაცთა" C,—„გყვნე თქუენ მესათხევლე კაცთა" DE, მრ. 1,17; „მივავლინენ მრავალნი მონადირენი (მენადირენი O)" I, იერემ. 16,16; „რომელი-იგი მონადირეთა მათ ნადირისათა დაარწყჳან" O, ოვსე 5,2; „მან მიჴსნა მე საბრჳისა მისგან მონადირეთაჲსა" ფს. 90,3; „რომელი-იგი განერა მახესა მას მონადირეთასა" ოქრ.-გურიტ. 225,26. იხ. ნადირი.

**მონადირება** დაჭერა, შეპყრობა: „რაჲთა მონადირონ იგი სიტყჳთა" მრ. 12,13; „მონადირეს სული მართლისაჲ" ფს. 93,21; „ნადირობით მომნადირეს მე, ვითარცა სირი, მტერთა ჩემთა ცუდად" O, გოდ. იერემ. 3,52; „მოინადირებს ეშმაკი ძეთა ადამისთა" მარკ. 248r; „ნუცა მოინადირებთ თუალთაგან მისთა" O, იგ. სოლ. 6,25; „ძენი კაცთანი მოინადირებიან ჟამსა ბოროტსა" ეკლ. 9,12; „ფრიად მზრახი ენისაგან მოინადიროს" მ. სწ. 274,16. „ვითარცა თევზნი მონადირებულნი არიან სათხეველითა ბოროტითა" O, ეკლ. 9,12. იხ. ნადირება; შდრ. მომნადირებელი.

**მონაზონ-ი** (მონაზუნისა) ბერი, მარტოდმყოფი, მოწესე, დაყუდებული: „მოხადა ყოველთა ეპისკოპოსთა და მონაზონთა" ვარ. 817; „ილუწჱ შენ მონაზონთათჳს" მრთ. A, ანტ. დ. 34r; „ვინ შეგქმნა შენ მონაზუნად" მ. ცხ. 84; „ეშოროს მონაზონი ხილვად პირსა დედათასა" მ. სწ. 182,6; „გამოვედ მეცა ედაბნოსა ამას და ვიქმენ მონაზონ" მ. ცხ. 153r. იხ. მონაზონება.

**მონაზონება** ბერად შედგომა, შემონაზვნება: „მოვიდა სკიტეს მონაზონებად" მ. ცხ. 140r; „ძმასა ამას არა ჰნებავს მონაზონებისა" მ. ცხ. 82r.

**მონაზონება, მონაზონობა** ბერობა; მარტოდმყოფობა, მოწესეობა: „მონაზონებაჲ დაუტევა და ცოლი შე-

ირთო" **მ. ხწ. 119,8**; „მო-რაჲ-ვედით მონაზონებად, ვიშუებთ და განვისუენებთ" **მ. ცხ. 188v**; „მონაზონობაჲ ვერ ჰპოვე" **მ. ცხ. 167r**; „ვისწავიდი მათგან... კანონსა მონაზონებისასა" **H—341,36**. იხ. მონაზონი.

**მონათესვეობა** იხ. ნათესვეობა.

**მონათლვა**: „არცა აქუს ჴელმწიფებაჲ მონათლვად მონისა" **H—622,36v**. იხ. ნათელი.

**მონათ-მოდგამ-ი** თანამსახური: **II ეზრა 5,3***. იხ. მოდგამი.

**მონაკუეთ-ი** მოკვეთილი: „ნელიად ჩამოიცვალებდა ხარისხად თჳსად მონაკუეთსა ზედა" **ქ. ცხ. 114,8**. იხ. მოკუეთა.

**მონა-მოყუას-ი** «მისთანაჲ მონაჲ», თანამსახური: „იწყოს გუემად მონა-მოყუასთა მათ თჳსთა" **C**,—„იწყოს გუემად მისთანათა მათ მონათა" **DE, მთ. 24,49**. იხ. მოყუასი.

**მონანულ-ი** მონანიე: „ესე საქმენი შუენიან მონანულსა, რაჲთა განმარტოვდეს" **მ. ცხ. 99v**. იხ. ნანება.

**მონასტერ-ი** სავანე: „იყო ვინმე დიაკონი დიდად სახელოვანი ეგჳპტეს ზოგადცხორებულთა მონასტერსა შინა" **მ. ცხ. 145v**; „არა იცვალებინ ადგილითი-ადგილად და არცა მონასტრითი-მონასტრად" **მ. ხწ. 242,17**.

**მონატაცებ-ი** ნატაცები: „მისცა მონატაცები იგი, რომელ მოსტაცა" **M, ლევიტ. 6,4**. იხ. მოტაცება.

**მონაფთულ-ი** ნავთწაცხებული: „ბრძანა განხუმაჲ ორთა მათ კიდობანთაჲ მონაფთულთაჲ" **ბალ. 34,10**. იხ. ნაფთი.

**მონაფხეკ-ი** მოფხეკილი: „განსთხიონ მონაფხეკი იგი მტუერი გარეგან ქალაქისა" **G, ლევიტ. 14,41**. იხ. მოფხეკა.

**მონაყოფება** «დაკრება»: „მოინაყოფეს სოფელი ფინიკელთაჲ" **G**,—„დაიკრიბეს ნაყოფი იგი ფინიკელთა" **M, ისუ ნ. 5,12**. იხ. ნაყოფება.

**მონაწილე**: „იყო მოსე მონაწილედ" **M, ლევიტ. 8,29**. იხ. ნაწილი; შდრ. თანამონაწილე.

**მონახვა** მოძებნა, ნახვა, დათვალიერება: „უბრძანა მონახვად სენაკისა მის" **მ. ცხ. 220r**; „მონახეთ, თუ სადა დგას ჭურჭერი" **მ. ცხ. 109v**; „მოჰნახვიდიან ხილნართა" **ი.-ე. 44,6**. იხ. ნახვა.

**მონახუეჭ-ი** «ვნება»; მიტაცებული, უსამართლოდ აღებული: „მონახუეჭი, რომელი მოიხუეჭა" **G**,—„ვნებისა მისთჳს რომელ ავნო" **O, ლევიტ. 6,4**; „მონახუეჭი და უსამართლოჲ განუყოს" **მ. ხწ. 56,8**. იხ. მოხუეჭა.

**მონება** «მსახურება», მონობა: „უხუცესმან ჰმონოს უმრწემესსა" **ჰრომ. 9,12**; „არა გმონებდეს შენ მონებასა კირთებრ" **pb.**,—„არა გმსახურებდეს შენ მსახურებასა მონისასა" **G, ლევიტ. 25,39**; „ჰმონებდეს მათ რვა წელ" **M**,—„ჰმსახურებდეს ძენი ისრაჱლისანი ხუსართემს რვა წელ" **G, მსჯ. 3,8**; „ჰმონებდენ უფალსა ულელსა ქუეშე ერთსა" **კ. იერ.-ალდგ. 158,9**; „ცხოველნი გამომზრდელსა თჳსა ჰმონებენ" **იზტ. 119,1**.

**მონება** «კირთება», მსახურება; შრომა: „ვერ ჴელ-ეწიფების ორთა უფალთა მონებად" **მთ. 6,24**; „აღმოგიყვანენ თქუენ ქუეყანით ეგჳპტით, სახლით მონებისა თქუენისაჲთ" **G**,—„გამოგიყვანენ თქუენ სახლისა მისგან კირთებისა" **M, მსჯ. 6,8**; „განგუათავისუფლნა ჩუენ მონებისაგან" **ოქრ.-მარხ. და იონ. 101,3**; „დაიმონა თავისა თჳსისა ძალი მონებითა დიდითა" **O, ეზეკ. 29,18**. იხ. მონა.

**მონიჭება** მიცემა, მიმადლება, ჩუქება: „მომანიჭა მე ღმერთმან ნიჭი კეთილი" **O, დაბ. 30,20**; „ნიჭსა კეთილსა მოგანიჭებ თქუენ" **O, ივ. სოლ. 4,2**; „რომელმან სიხარული ყოველთა მოანიჭა" **ეპ. კჳპრ.-დაფლ. 96**; „ცხორებაჲ მოანიჭა კაცთა" **ვარ. 308**; „მომანიჭე მე წელიწადსა ამას სინანული" **მ. ხწ. 202,11**; იხ. ნიჭი; შდრ. მომნიჭებელი.

**მონიჭებულ-ი** ბოძებული: „შეურაცხ-ჰყავ მადლობაჲ ღმერთთაჲ მონიჭებულთა კეთილთა მათთა ზედა" **ბალ. 101,23**.

**მოოჴრება** «დარღუევა», აოხრება, უდაბნოდ ქცევა; დაშლა, «დალეწა»: „რომელ-იგი შენ აღაშენე, მათ მოაოჴრეს" **Շ**,—„რაჲ-იგი შენ აღაშენე, მათ დაარღჳეს" **Ղ, ფს. 10,3**: „ყოველი მეუფებაჲ, რომელი თავსა თჳსსა განევთის, მოოჴრდის" **ლ. 11,17**; „საძოვარი მისი მოაოჴრეს" **O, იერემ. 10,25**; „ვიდრე საფუძველადმდე მისა მოოჴრდეს" **Θ, ნაუმ 1,10**; „რაჲთა არა ქუეყანაჲ მოოჴრდეს" **O, გამოსლ. 23,29**; „ეკლესიანი მოოჴრდეს" **მ. ცხ. 243r**; „სახლნი ბაბილონისანი, ვითარცა კალო ოჴერი, მოოჴრდენ" **pb.**,—„სახლნი მეფისა ბაბილონისანი, ვითარცა კალონი მსთულებელისანი, დაილეწნენ" **O, იერემ. 51,33**.

**მოოჴრება** «ოჴრება», «აღოჴრება», დაქცევა: „იხილოთ საძაგელი იგი მოოჴრებისაჲ" **DE**,—„იხილოთ ბილწი იგი ოჴრებისაჲ" **C, მთ. 24,15**; „მოახლებულ არს მოოჴრებაჲ მისი" **ლ. 21,20**; „იყო შემდგომად... აღოჴრებისა (მოოჴრებისა O) იერუსალჱმისა" **I, გოდ. იერემ. 1,0**.

**მოოჴრებულ-ი** აოხრებული, დარღვეული: „მო-ვეოჴრებულ არს ასურასტანელთაგან" **I, ეს. 23,13**; „მოოჴრებულ არს და დაქცეულ" **I, ეს. 1,7**; „პირველითგან მოოჴრებულნი იგი აღემართნენ" **I, ეს. 61,4**; „აღვაშჱნოთ იგი მოოჴრებული" **მალ. 1,4**; „სახლი ესე ჩემი მოოჴრებულ არს" **O, ანგ. 1,4**. იხ. ოჴრება.

**მოპარვა**: „კუერცხნი მოიპარნის" **ფიზ. XXI, 12**; „შეეშინოს შესლვად და მოპარვად" **მ. ცხ. 155r**. იხ. პარვა.

**მოპარსვა**: „განვანქრინე (განვაქრინე I) იგინი ყოველსა ქარსა, რომელსა მოუპარსავს პირები მათი" **O, იერემ. 49,32**; „არცა თმაჲ თავისა მისისაჲ მოიპარსა" **მ. ცხ. 410v**; „ნუ ჰგონებთ, თუ რომელთა-ესე შეუმოსიეს სამოსელი ცხოვართაჲ და თმაჲ დაჭირებით მოუპარსავს, ვითარმედ ესე ხოლო არს მონაზონებაჲ" **მ. ხწ. 270,19**. იხ. პარსვა.

**მოპება** «განხეთქა», გახევა: „მოიპეს სამოსლები მათი" **G**,—„განხეთქნეს სამოსელი თჳსი" **pb., რიცხ. 14,6**; „მოაპეს სამოსელი მათი მათგან" **რიფს. 177,17**; „მოაპო ძოწეული იგი, რომელ ემოსა" **ფლკტ. 139,13**. იხ. პება.

**მოპეტალებულ-ი** მოლესილი, «განგოზილი»: „ყოფაჲ... ვიდრე მოპეტალებულთა სიცრუვით სახლთა შინა ზოგადსა შეგინებულსა" **O**,—„ცხორება... ვიდრელა განგოზილთა სიცრუითა და სახლსა შინა საზოგადოსა" **pb., ივ. სოლ. 21,9**. იხ. პეტალება.

* წყარო ფანქრითაა მიწერილი (რედ.).

**მოპკურება** «მოღურა», «მოთხევა», დაღვრა: „მოაპკურეს ქუეყანასა (წყალი)“ O, **I მფ. 7,6**; „მოაპკურონ სისხლი იგი მისი გარემო საკურთხეველსა“ O,—„მოღუარონ სისხლი საკურთხეველსა ზედა“ G, **ლევიტ. 1,5**; „სისხლი მისი მოაპკურონ ხარისხსა თანა საკურთხეველისასა“ O,—„სისხლი მოითხეოდის ხარისხსა ზედა საკურთხეველისასა“ G, **ლევიტ. 7,2**. იხ. პკურება.

**მოპოვება, მოპოება, მოპოვნება** «მოგება», შეძენა, შეტყობა, მოგონება, აღება: „მოთმინებითა თქუენითა მოიპოვნეთ სულნი თქუენნი“ **ლ. 21,19**; „მო-თუ-იპოვებდე მეგობარსა შენსა, ჟამსა ჭირისასა შეიმთხჳე იგი“ O, **ზირ. 6,7**; „გულის-თქუმამან რეწვისამან მოიპოვა“ O, **სიბრძ. სოლ. 14,2**; „რომელმან მოგჳპოვენ თავით შენით“ **ფილ. მოც. 7,22**.

**მოპოვნება** «მოგება», «კერპი», «განზრახვა», შოვნა: „მოპოვნებად სიბრძნისა უგუნურსა მას ვერ ჴელ-ეწიფების“ O,—„მოგებად სიბრძნისა უგულოს არა ძალ-უც“ pb., **იგ. სოლ. 17,16**; „ჰგონებ შენ ფასითა მოპოვნებად“ **საქ. მოც. 8,20**; „აღმოფხურა ყოველნი კერპნი, რომელი ქმნეს მამათა მისთა“ pb.,—„მოსპნა ყოველნი იგი მოპოვნებანი მამათა მისთანი“ O, **III მფ. 15,12**; „რომლისაჲ-იგი მოპოვნებაჲ ადვილ არს, შეურაცხ არს“ **ბ. კეს.-ექუს. დღ. 40,33**; „არცა მაცთუნნა ჩუენ კაცთა ბოროტისა მანქანებისა მოპოვნებამან“ O,—„არცა გუაცთუნეს ჩუენ კაცთა ბოროტ-ჴელოვანთა განზრახვამან“ pb., **სიბრძ. სოლ. 15,4**.

**მოპოვნებულ-ი** პოვნილი, მოგონილი: „მოპოვნებულთა ამათ და ღმრთით სწავლულთა გუძულან ეშმაკნი“ **ფლკტ. 148,31**; „აქუნდამცა მას სიმაღლე ჭეშმარიტი და არა მოპოვნებული“ H—**2251,301v**; „ვაებაჲ მათი... მოპოვნებულისა ორგულებისა“ **იუდა (თავნი) 2**; „იყოს სული შენი შენდა მოპოვნებულ, რამეთუ მესევდი მე“ I, **იერემ. 39,18**. იხ. პოვნება; შდრ. მომპოვნებელი.

**მოპყრობა** «დაპყრობა», «შეპყრობა», მოტანა, მორთმევა, მოშვერა: „მოიპყრნა ისრაელმან ყოველნი ესე ქალაქნი“ G,—„დაიპყრა ისრაელმან ყოველი ქალაქები ესე“ pb., **რიცხ. 21, 25**; „მეფენი მათნი მოიპყრნა იისუმან“ G,—„მეფენი მათნი შეიპყრნა ისო“ M, **ისუ ნ. 11,12**; „მომიპყარ და ვჭამო“ **იპ. რომ.-კურთხ. ისაკ. და იაკ. 12,5**; „მომიპყართ სხუაჲ ჭურჭერი“ O, **IV მფ. 4,6**; „აწ უკუე მომიპყრენით სასმენელნი“ **საკ. წიგნ. II 54,21**; „მოუპყრეს მას მეფისა იგი წიგნი“ H—**341,470**. იხ. პყრობა.

**მორაცხა** მოთვლა: „რავდენი მოვრაცხო?“ **რიფს. 176,22**. იხ. რაცხა.

**მორბედ-ი** მორბენალი, «მსრბოლი»: „არა მოაკლო მორბედმან სრბისაგან თჳსისა“ O,—„არა მოაკლდა მსრბოლი სასრბოსაგან თჳსისა“ pb., **იერემ. 8,6**; „დღენი და ღამენი მოსწრაფედ მორბედ არიან დაკლებისათჳს ცხორებისა ჩუენისა“ **მ. სწ. 253,4**. იხ. რბენა; თანა-მორბედი, წინა-მორბედი.

**მორბედება**: „მოსწრაფედ მორბედებითა მათითა და მჴურვალედ მოქმედებითა“ **მ. სწ. 26,19**. იხ. მორბედი.

**მორბევა**: „მოარბია ეგჳპტე, წარმოტყუენა ასურეთი“ A—**92,742**. იხ. რბევა.

**მორბენა**: „მორბის ბორცუთა ზედა“ O, **ქება 2,8**; „მორბიოდეს მისა წმიდანი წინაწარმეტყუელნი“ **მრთ. S. კ. იერ.-აღდგ. 164,12**. იხ. რბენა.

**მორგუ** მეჭურჭლის «ბორბალი», ჩარხი: „ფერჴითა თჳსითა იქცევნ მორგუთა“ O,—„დამბრუნებელი ფერჴითა თჳსითა ბორბლისა“ pb., **ზირ. 38,32**.

**მორდომილ-ი** მოვარდნილი: „ორნივე ჴელნი და ბრჭალნი მისნი მორდომილ იყვნეს“ O, **I მფ. 5,4**; „მოგეცინ შენ... ბარკალი შენი მორდომილად“ G, **რიცხ. 5,21**.

**მორევ-ი**: „ნუ დამთქამნ მე მორევი წყალთაჲ“ **ფს. 68,16**.

**მორეწე, მორეწ-ი** «სასყიდლით დადგინებული», «მუშაკი», «მროწეული»(?): „რავდენთა მორეწეთა მამისა ჩემისათა გარდაერევის პური და მე აქა სიყმილითა წარვწყმდები“ C,—„რაოდენთა სასყიდლით დადგინებულთა მამისა ჩემისათა ჰმატს პური და მე აქა სიყმილითა წარვწყმდები“ DE, **ლ. 15,17**; „შემრაცხე მე ვითარცა ერთი მორეწეთა შენთაგანი“ C,—„მყავ მე ვითარცა ერთი მუშაკთაგანი“ DE, **ლ. 15,19**; „მორეწენი (მროწეულნი O) მისნი ვითარცა ზუარაკნი მართებულნი მუნ შინა“ I, **იერემ. 46,21**.

**მორეწე უპოვარ-ი** «დავრდომილი»: „ნუ მოჰხუეჭ სასყიდელსა მორეწესა, უპოვარსა მას და ნაკლულევანსა“ pb., — „არა დააკლო სასყიდელსა დავრდომილისა და მოქენისასა“ G, **II შჯ. 24,14**. იხ. რეწვა.

**მორეწ(ვ)ა** შეძენა, შოვნა სასყიდლით: „წერდეს ესენი წიგნსა და თავისა თჳსისა საზრდელსა მისგან მორეწვიდეს“ Sin.—**6,92r**; „მოვირეწავ მე მცირედსა საზრდელსა“ **ლიმ. 12,26**; „შრომითა მით პურსა მოირეწევდა“ **საკ. წიგნ. II 95,10**; „არცა იყიდდეს და არცა გაჰყიდდეს და არცა რას მოირეწდეს“ **ი.-ე. 39,3**.

**მორეწვა** შოვნა: „ჭერ-არს... მორეწვაჲ“ O, **სიბრძ. სოლ. 15,12**.

**მორეწულ-ი** ნაშოვნი: „საკმარი თქუენი (იყოს) მორეწულ სახლისაგან ჩემისა“ **საკ. წიგნ. II 94,31**. იხ. რეწვა; შდრ. მოსარეწავად.

**მორთვა** დამატება, დართვა: **I მფ. 18,21**. იხ. რთვა.

**მორთუმა, მორთმა** «მოღება», «მოგურა», «მოყვანება», «მიყვანება», მოტანა: „მოართუა (მოიღო DE) თავი მისი“ **მრ. 6,28**; „მოურთუმიდეს (მოჰგურიდეს DE) მას ყრმებსა“ C, **მრ. 10,13**; „მო-ღა-მართუთ იგი მე“ C,—„მოიყვანეთ იგი აქა“ DE, **მრ. 9,18**; „მოართუეს თავი მისი ლანკლითა“ **მთ. 14,11**; „მოართუთ პურისა უფალსა და მთავარსა ამას ტაძრისასა“ **ი. 2,8**; „ყოვლივე კეთილი მოართუედ (მოართუან I) მეფესა“ O, **I ეზრა 4,5**; „მომართჳთ მე აქა მახჳლი“ **ფლკტ. 145,28**; „მოართუას ძეთა აჰრონისთა“ O, **ლევიტ. 2,2**; „მოირთნა აღმოსავლეთნი“ A—**92,742**; „მოართუნენ იგინი მღდელსა“ O,—„მიიყვანნეს იგინი მღდელისა“ G, **ლევიტ. 5,7**. იხ. რთუმა; შდრ. მომრთუმელი.

**მორთხმა** მოზიდვა, მოწევა; «გარდაცუმა»: „მოგირთხ შენ, იუდა, თავისა ჩემისა მშჳლდად“ O, **ზაქ. 9,13**; „მო-ვინმე-ირთხა ერთმან მეისართაგანმან და ჰსცა აქაბს“ O, **III მფ. 22,34**; „მოირთხა მშჳლდსა მარჯუედ“ M, **II ნშტ. 18,33**; „მოირთხა მშჳლდი იგი ჴელითა თჳსითა“ O, **IV მფ. 13,16**.

„მოირთხა მშჳლდი მისი ვითარცა მტერმან“ G,—„გარდაიცუა მშჳლდსა თჳსსა ვითარცა მტერმან“ O, გოდ. იერემ. 2,4. „მშჳლდნი მათნი **მორთხმულ**“ I, ეს. 5,28. იხ. რთხმა; შდრ. მომრთხმელი.

**მორიდება** მიქცევა, «მირიდება»: „მოჰრიდე თუალი შენი დედაკაცისაგან შუენიერისა“ O, ზირ. 9,8; „რომელმან მოჰრიდა გინებასა“ O,—„რომელმან მიჰრიდა გინებასა“ pb., იგ. სოლ. 20,3; „კუამლსა მოჰრიდებ და მტყუვრისასა ისმენ“ მ. სწ. 279,17.

**მორიდება** გაცლა: „მორიდებაჲ წეს არს ნაყროვნებისაგან და მთრვალობისაგან“ ოქრ.-მარხ. და იონ. 100,26; „წეს არს არა მორიდებად მისგან“ ოქრ.-მარხ. და იონ. 100,26. იხ. რიდება.

**მორისვა** «განრის(უ)ვა», გაკრეჭა: „არცა მოჰრისო ცხოვარი იგი პირმშოთა შენთაჲ“ M,—„არა განჰრისო პირმშოჲ ცხოვართა შენთაჲ“ G, II შჯ. 15,19. „კბილნი შენნი, ვითარცა არვე **მორისულთაჲ**, აღმომავალი საბანელით“ O, ქებ 4,2. იხ. რის(უ)ვა.

**მორკინალ-ი** შემბმელი, ფალავანი; მეომარი: „შიშველი შევალს მორკინალი ასპარეზსა მას შინა“ მ. ცხ. 42r; „მორკინალმან და მოლაშქრემან არა თუ ერსა თანა ისწაონ ჴელოვნებაჲ ძლევისაჲ და სიმარჯუე, ვერ ძალუც მათ მარტოებით თჳს-თჳსად ბრძოლაჲ“ მ. ცხ. 277v; „არა ფრიად ბოროტ არს მორკინალისა დაცემაჲ. არამედ იგი ბოროტ არს, უკუეთუ დაადგრეს დაცემასა მას ზედა თჳსსა“ მ. სწ. 107,25. იხ. რკინება.

**მორკინლობა** მეომრობა, მოლაშქრეობა: „არცა თუ რაჲ საქმეთაგან სოფლისათა წარემართების თჳნიერ შრომისა და ლუწოლისა: არცა მუშაკობაჲ, არცა მორკინლობაჲ“ მ. ცხ. 188v; „უკუეთუ ვინ მორკინლობასა ისწავლიდეს, აჴუნდეს აგებულებაჲ გუამისაჲ კეთილი“ H—2251,274r. იხ. მორკინალი.

**მოროკვა** «როკვა», ცეკვა: „გისტჳნევდით თქუენ, და არა მოჰროკევდით“ C,—„გისტჳნევდით თქუენ, და არა ჰროკევდით“ DE, ლ. 7,32. იხ. როკვა.

**მორტყმა** «შერტყმა სარტყელისა», «შერტყმა», მოსვა, მომტკიცება: „მოირტყენ და მსახურებდ მე“ DE,—„სარტყელი შეირტყ და მსახურე“ ლ. 17,8: „სარტყელი სელისაჲ მოირტყას (შეირტყას pb.)“ G, ლევიტ. 16,4; „აღილო მჩუარი ერთი, მოირტყა“ C, ი. 13,4; „მოირტყენით წელნი გონებათა თქუენთანი“ I პეტრ. 1,13: „მოირტყთ ძაძაჲ“ I, ეს. 15,3.

**მორტყმა** შემოსა, შემოხვევა: „მოუწოდა... მორტყმასა ძაძისასა“ I, ეს. 22,12.

**მორტყმულ-ი** «შეჭურვილი», შემორტყმული, შემოსილი, განმტკიცებული: „კაცნი მორტყმულნი ჭურჭლებითა საბრძოლითა“ G,—„კაცნი, რომელთა ემოსა საჭურველი ბრძოლისაჲ“ M, მსჯ. 18,17; „მორტყმულნი ჭურჭლითა წყობისაჲთა“ G,—„შეჭურვილნი ჭურჭლითა საბრძოლისაჲთა“ M, მსჯ. 18,11; „იყვნედ წელნი თქუენნი მორტყმულ“ ლ. 12,35. იხ. რტყმა; შდრ. მოსარტყმელი, წელმორტყმული.

**მორღუევა** დარღვევა, დაქცევა, მოშლა: „მოვარღჳო ზღუდე მისი“ I, ეს. 5,5; „მთარღჳა ყურები სფირიდებსა თჳსსა“ მ. ცხ. 387r.

**მორღუეულ-ი** დახსნილი, დაშლილი: „მორღუეულ იყვნეს ყოველნი ჴორცნი მისნი“ მ. სწ. 181, 10. იხ. რღუევა, გამორღუევა.

**მორყუნა** წახდენა: „უკუეთუ... სცენ დედაკაცსა მიდგომილსა და მოურყუნენ ყრმაჲ მისი, არღა გამოხატული, ზღვევით იზღვიოს“ O, გამოსლ. 21,22.

**მორყუნილ-ი** «ნასხლეტი», «განგდება», მუცელსმოწყვეტილი: „ვითარცა რაჲ მორყუნილი, გამომავალი საშოჲთ დედისაჲთ“ G,—„ვითარცა ნასხლეტი, რომელი გამოვალნ საშოჲსაგან დედისა“ pb., რიცხ. 12,12; „უმჯობეს არს მისსა მორყუნილი“ O,—„კეთილ უფროჲს მასა განგდება“ pb., ეკლ. 6,3. იხ. რყუნა.

**მორჩ-ი, ნორჩ-ი** რტო: „გამოიღო მორჩი და გამოაყუავილა ყუავილი და გამოიღო ნიგოზი“ G, რიცხ. 17,8; „მოიღოს მორჩი (ნორჩი I) და გამოსცეს ნაყოფი“ O, ეზეკ. 17,8; „მორჩი ხოლო ძირთა მისთაჲ დაუტევეთ“ G, დან. 4,12; „კეთილისა ძირისაჲ კეთილი მორჩი აჩუენა მჴნემან მან დედამან“ ბ. კეს.-40-თჳს 122,37; „დავჰნერგო იგი და გამოიღოს მორჩი (ნორჩი I) და ნაყოფი“ O, ეზეკ. 17,23; „იყოს მას ზედა მორჩები სერტყოვნები“ I, იერემ. 17,8. იხ. აღმომორჩება.

**მორჩილ-ი** «დამორჩილებული», გამგონი, მსმენელი, მიმდევარი: „იყვნენ შენდა მოხარკე და მორჩილ შენდა“ G,—„იყავნ ყოველი იგი ერი დამორჩილებულ, მოხარკე თქუენდა“ pb., II შჯ. 20,11; „შვილი ვიყავ მეცა მამისა მორჩილი“ O, იგ. სოლ. 4,3; „შვილი გონიერი მორჩილ არნ მამისა“ O, იგ. სოლ. 13,1; „კაცი მორჩილი კრძალულად იტყჳნ“ O, იგ. სოლ. 21,28; „უკუეთუ ამისა ჴმისა მორჩილ იყო ადამი“ ოქრ.-მარხ. და იონ. 101,38; „რომელი უთხრობდეს მას ყურთა მორჩილთა“ O, ზირ. 25,12. იხ. რჩოლა.

**მორჩილება, მორჩილობა** დამორჩილება, სმენა, გაგონება: „ჩუენ არა ვჰმორჩილობთ მას“ მ. სწ. 35,11. „**მორჩილებაჲ** ჯერ-არს ღმრთისაჲ უფროჲს ვიდრე კაცთაჲ“ საქ. მოც. 5,29; „მორჩილებად მისა ყოველი“ ფლპ. 3,21; „არა მორჩილებად ჩემდა“ I, იერემ. 17,23; „მოეჴსენების თქუენ ყოველთა იგი მორჩილებაჲ, ვითარ-იგი შიშით და ძრწოლით შეიწყნარეთ იგი“ II კორ. 7,15; „შეიღეს მორჩილებასა ქუეშე“ მ. ცხ. 97r; „მორჩილებაჲ არს შვილი სიმდაბლისაჲ... ხოლო ურჩებაჲ არს ნაშობი ამპარტავანებისაჲ“ მ. სწ. 172,8. იხ. მორჩილი.

**მორჩობა** დახრჩობა: „მოირჩო სულისაგან ბოროტისა“ ი. მოც. 33 3.

**მორჩობა** მოხრჩობა: „ბრძანა მორჩობით მოკლვაჲ ნეტარისაჲ მის“ არსტ. 68,17. იხ. რჩობა.

**მორჩოლა** გაგონება, სმენა: „არა მოგერჩდეს შენ“ ფლპ. მოც. 7,9. იხ. რჩოლა.

**მორჩუნვა** შემოსა, შემოვლება, შემოკვრა, შეჭედვა: „მოჰრჩუნო იგი ოქროჲთა წმიდითა“ O, გამოსლ. 25,11; „ტაძარი იგი მორჩუნა ძელითა ნაძჳსაჲთა“ M, II ნშტ. 3,5; „მივეც შჳდ ათასი ტალანტი ვეცხლისაჲ გამოცდილისაჲ მორჩუნვად მით კედელნი ტაძრისანი ჴელითა ხურთაჲთა“ I ნშტ. 29,5. იხ. რჩუნვა.

**მორცხუე** მორცხვი, «მორცხუედი»: „მადლი მადლსა ზედა არს დედაკაცი მორცხუჱ“ O,—„მადლი მადლისა ზედა— დედაკაცი მორცხუედი“ pb., **ზირ. 26,19**; „მორცხუე-სა წინა უძლჳნ მადლი“ O, **ზირ. 35,13**; „მნებავს... დე-დათაჲ წესიერებისა სამკაულითა მორცხუედ და ღირსე-ბით შემკობად“ **I ტიმ. 2,9**; „მორცხუედ გიღირს მსა-ხურებაჲ“ H—**622,24v**. იხ. რცხუენა.

**მორცხუედ-ი** «მორცხუე»: „მადლი მადლისა ზედა—დე-დაკაცი მორცხუედი“ pb.,—„მადლი მადლსა ზედა არს დედაკაცი მორცხუჱ“ O, **ზირ. 26,19**. იხ. მორცხუე.

**მორწმუნე** «რომელსა ჰრწამს», სანდო, სარწმუნო, ერთგული: „ძჱ იყო დედაკაცისა... მორწმუნისაჲ“ **ხაჭ. მოც. 161,1**; „იხილა... სიმრავლჱ იგი მორწმუნე-თაჲ“ **ფლკტ. 140,36**; „მორწმუნეთა ჩემდა მომართ“ DE,—„რომელთა ვჰრწამ“ C, **მრ. 9,42**;„ესე შევჰვედრე მორწმუნეთა კაცთა“ **II ტიმ. 2,2**. იხ. რწმენა; შდრ. თანა-მორწმუნე, მცირედ-მორწმუნე, ძნიად-მორწმუნე.

**მორწმუნეობა** იხ. მორწმუნე; შდრ. რწმენა.

**მორწყვა** რწყვა: „რაჟამს დასთესიან თესლი და მორწ-ყიან ფერჴებითა“ G, **II შჯ. 11,10**; „სისხლითა მით მოი-რწყო ქუეყანაჲ იგი“ **რიფს. 170,36**; „მოვედ, რაჲთა მო-ვრწყოთ (ბოსტანი)“ **მ. ცხ. 96r**; „წჳმამან მორწყო ყანობირი ჩუენი“ **მ. სწ. 64,28**. „იყო შენ, ვითარცა მტილი მორწყული“ I, **ეს. 58,11**. იხ. რწყვა; შდრ. მომრწყველი.

**მოსა** «მორტყმა», ჩაცმა, მოსხმა: „სამოსლად ემოსა სტევისაგან აქლემისა“ **კ. იერ.- ნათლისღ. 86,7**; „შჯული და წყალობაჲ ენასა მისსა ჰმოსიეს“ O, **იგ. სოლ. 8,16**; „იმოსებოდა ძოწეულითა და ზეზითა“ C, **ლ 16,19**; „კაც-ნი, რომელთა ემოსა საჭურველი ბრძოლისაჲ“ M,—„კაცნი, მორტყმულნი ჭურჭლებითა საბრძოლითა“ G, **მსჯ. 18,17**; „ემოსა მას სამოსელი ჭურიობისაჲ“ O, **ივდ. 8,5**. „რომელ-ნი ჩჩჳლითა მოსილ არიან“ **მთ. 11,8**. იხ. ვეცხლით-მოსი-ლი, მესამოსლე, მკუდრის-მმოსელი, მოსიერი, ოქროჲთ-მო-სილი, საკურთხეველის შესამოსელი, სამოსელი.

**მოსაბლარდნელ-ი**: „მოსაბლარდნელი მისი, რომელ-იგი ემოსა, განიძარცუა“ **საკ. წიგნ. II 95,17**. იხ. მობლარ-დნა.

**მოსაგებელ-ი** სანაცვლო, ნაცვალი; შენაძენი, შესა-ძენი: „გექმნეს შენ იგი მოსაგებელ“ **ლ. 14,12**; „უფლი-სა მიერ მოიღოთ მოსაგებელი მკჳდრობისა მის თქუენი-საჲ“ **კოლ. 3,24**; „ნუ მოსაგებელსა რას მომაგებთ მე“ **ი. 3,4**; „მოსაგებელი იგი და სასყიდელი მომეც მე ცათა შინა“ **თომა მოც. 19,16**; „მოიგოს სული მოსაგებე-ლითა ვეცხლისაჲთა“ G, **ლევიტ. 22,10**; „დაიყენა თავისა [illegible]ისათჳს ორმეოცი დრაჰკანი მოსაგებელად სალმრთო-თა და ცხორებისა წიგნთა“ **საკ. წიგნ. II 97,11** იხ. მოგება.

**მოსაგრე** ჯარისკაცი, მხედარი: „შჯულიერი მოსაგრჱ ღმრთისა ცხოველისაჲ (ვარ)“ **პავლე მოც. 52,17**; „მოსაჯუ-ლი ხარ შენ, რომელი მიიძლევ მოსაგრესა საშჯელად საუკუნოდ“ **მ. ხწ. 220,9**. იხ. საგარი; შდრ. თანა-მოსაგრე.

**მოსაგრედ-ი** მხედრობა: „წარავლინა მოსაგრედსა მას მეფისასა“ **ვარ. 816**. იხ. საგარი.

**მოსავ-ი** მოიმედე, დანდობილი: „ცხოვრებასა ქრისტესა მოსავ ვართ“ **I კორ. 15,19**; „მოსავ ვიყო მისა“ **I, ეს. 12.2**; „ვიდრე მოსავ იყავ შენ ორთავე რქათა შენთა“ **ფიზ. III, 10**; „მოსავ იყვნეს მისა კაცნი იგი“ M,—„ეს-ვიდეს მისდამი კაცნი“ G, **მსჯ. 9,26**. იხ. ფასის-მოსავი.

**მოსავ-ყოფა** «სასოება», იმედის ქონება: „მოხუედ მოსავ-ყოფად ფრთეთა ქუეშე მისთა“ G,—„მოხუედ სა-სოებად ქუეშე ფრთეთა მისთა“ M, **რუთ 2,12**; „კეთილ არს მოსავ-ყოფაჲ უფლისა მიმართ, ვიდრე მოსავ-ყოფაჲ კაცისა მიმართ“ Ꮖ,—„კეთილ არს სასოებაჲ უფლისაჲ, ვიდრე სასოებასა კაცთასა“ Ꮯ, **ფს. 117,8**. იხ. ს-ავ; ყოფა.

**მოსავაკებელად** «მოსაწყნარებელად»: „უბრძანა... ჴევ-თა აღვსებად მოსავაკებელად ქუეყანისა“ pb.,—„უბრ-ძანა ჴევთა აღმოვსებად მოსაწყნარებელად ქუეყანი-სა“ O, **ბარ. 5,7**. იხ. მოვაკება.

**მოსავალ-ი*** «შთასავალი»: „შთასავალსა ზედა არა დევნა უყვეს მათ მას ზედა სრულიად“ G, **ისუ ნ. 8,24**. იხ. მოსლვა; გამოსავალი.

**მოსავება** იხ. ღმრთის-მოსავება.

**მოსავობა** იმედი: „მოვიგოთ კრძალულებაჲ... და კეთილად მოსავობაჲ“ **მ. ცხ. 291v**. იხ. მოსავი.

**მოსაზღვრე** უბანი; «მოზღვრე»: „დაიმკჳდრა... ესებონს შინა და ყოველთა შინა მოსაზღვრეთა მისთა“ G, **რიცხ. 21,25**; „ისიძევდ ძეთა მიმართ ეგჳპტისათა მოსა-ზღვრეთა (მოზღვრეთა pb.) შენთა“ O, **ეზეკ. 16,26**. იხ. საზღვარი.

**მოსაკუფხლველ-ი** ნარჩენი, ნაცვრევი: „(მესდულეთა)..., არა დაგიტეონ შენ მოსაკუფხლველი“ **I, იერემ. 49,9**. იხ. მოკუფხლვა.

**მოსალოდებელ-ი** მოსალოდნელი, განმზადებული: „არა გიხილავს არცა მოსალოდებელი იგი სუფევაჲ მართალთაჲ“ **მ. ცხ. 200r**. იხ. მოლოდება.

**მოსანახე** სანახების, კანტონის მცხოვრები: „აგრძნეს ყოველთა მოსანახეთა, ვითარმედ მარტჳლი ვინმე წმი-დაჲ დგას ელრის დაბასა“ **ვარ. 815**. იხ. სანახი/სანახები.

**მოსაჟლუნ-ი** «მარწუხი»; «მოსაწმედელი»: „შებურონ... ორნი სანთელნი მისნი და მოსაჟლუნნი მისნი“ pb.,— „დაბურონ... ბაზმაკნი მისნი და მარწუხნი მისნი“ G, **რიცხ. 4,9**.

**მოსარეწავად** საშოვნელად: „მოსარეწავად საზრდე-ლისა თჳსისა“ **ბ. კეს.-ექუს. დღ. 111,2**. იხ. მორეწვა.

**მოსარტყმელ-ი** იხ. მორტყმა; გარე-მოსარტყმელი.

**მოსარჩლე** მოდავე: „იყვნენცა მემტერე და მოსარჩლე ლოცვისათჳს“ **მ. ცხ. 32v**. იხ. სარჩელი.

**მოსასრველ-ი** მოსასპობი, ამოსაწყვეტი: „ილოცა შვილ-თა მათ ზედა კირთებისათა და მისცნა მოსასრველად დათუთა“ **მ. სწ. 166,35**; „იყვნედ ნაშობნი მისნი მოსასრ-ველად“ **ფს. 108,13**. იხ. მოსრვა.

**მოსასყიდლება** «სასყიდლით დადგინება», დაქირავება: „მომისასყიდლა მე“ G,—„სასყიდლით დამიდ-გინა მე“ M, **მსჯ. 18,4**. იხ. სასყიდელი.

**მოსასხმელ-ი** მაზარა: „შეირტყა იგი (მახჳლი) ქუეშეთ მო-სასხმელსა, თეძოსა ზედა თჳსსა მარჯუენესა“ G, **მსჯ. 3,16**. იხ. მოსხმა; შდრ. ზედ-მოსასხმელი.

* M-ში არის „დამოსავალთა“. დედანში ამ წყაროდან ციტატი მოტანილი არ არის.

**მოსატევებელად** პატიებისათჳს: „სისხლი იგი წმიდაჲ შენი (იყავნ) მოსატევებელად ცოდვათა“ **თომა მოც. 14,33**. იხ. მოტევება.

**მოსაქცეველ-ი** «მოქცევა», დასაბრუნებელი: „მოვაქციო მოსაქცეველი მათი და შევიწყალნე იგინი“ I,—„მოვაქციო მოქცევა მათი და შევიწყალნე იგინი“ **pb., იერემ. 33,26**. იხ. მოქცევა.

**მოსაყდრე** იხ. საყდარი; შდრ. თანა-მოსაყდრე.

**მოსაყოფელ-ი** სასანთლე: „მოსაყოფელი მისი და ჭუეშესადგმელები მისი ოქროჲსაგან წმიდისა ჰქმნე“ O, **გამოსლ. 25,38**. იხ. მოყოფა.

**მოსაცემელ-ი** გამოსაღები, პატივი; ქრთამი; «საცემელი»: „ყოველთაგან მოსაცემელთა თქუენთა განუჩინეთ განნაჩინები უფალსა“ G, **რიცხ. 18,29**; „ნიჭი შენი და მოსაცემელი სახლისა შენისაჲ სხუასა მიეც“ O,—„საცემელნი შენნი შენდა იყვნედ, და ნიჭი სახლისა შენისა სხუათა მიეც“ **pb., დან. 5,17**; „შეიყუარენ მოსაცემელნი ყოველთა ზედა კალოსა იფქლისასა“ O,—„შეიყუარენ საცემელნი ყოველთა ზედა კალოჲ იფქლისა“ **ოვსე 9,1**. იხ. მოცემა.

**მოსაცხრომელ-ი, მოსაცხრობელ-ი** მოსაკიცხავი, დასაცინავი: „განაქარვენა იგინი აჰრონ მოსაცხრომელად მტერთა მათთა“ O **გამოსლ. 32,25**; „მოსაცხრობელ მტერთა ყვის თავი თჳსი“ O, **ზირ. 6,4**; „არა მიეცნენ... მოსაცხრომელად წარმართთა“ O, **ივდ. 4,10**. იხ. მოცხრომა.

**მოსაწმედელ-ი** «მოსაქლოუნი»: **III მფ 7,49***. იხ. მოწმედა.

**მოსაწყინელ-ი** მოსაბეზრებელი: „რომელნი-იგი პირველ გყუარობდეს და სასურველ იყავ მათ წინაშე, დღეს მოსაწყინელ იქმენ და მოძულებულ მათ მიერ“ **მ. ხწ. 223,8**. იხ. მოწყენა.

**მოსაწყნარებელად** «მოსავაკებელად»: „უბრძანა... ჴევთა აღმოვსებად მოსაწყნარებელად ქუეყანისა“ O,—„უბრძანა... ჴევთა აღვსებად მოსავაკებელად ქუეყანისა“ **pb., ბარ. 5,7**. იხ. მოწყნარება.

**მოსაჴსენებელ-ი** მოსაგონებელი, მოსაგონარი; ანალები, ანდერძი: „განვიდა... მოსაჴსენებელთა მწერალი“ O, **ეს. 36,3**; „მოსაჴსენებელი ესე აღვწერეთ“ **ი.-ე. 53,28**.

**მოსაჴსენებელად** მოსაგონრად: „მიქმენ ჩუენ ბაღჱ, რაჲთა გუაქუნდეს მოსაჴსენებელად სიყუარულისა შენისა“ **მ. ცხ. 235v**. იხ. მოჴსენება.

**მოსაჴსენებელთ-მწერალ-ი**: „შევიდა... იოაქ, ძჱ ასაფისი, მოსაჴსენებელთ-მწერალი ეზეკიაჲსა“ I, **ეს. 36,22**. იხ. მწერალი.

**მოსაჯულ-ი** «რომელმან საჯოს», მოსარჩლე, მოდავე, მომჩივანი: „იყავ მართლ-განმზრახველ მოსაჯულისა შენისათჳს“ **მთ. 5,25**; „ჰმძლავრა ეფრემ მოსაჯულსა მისსა“ O, **ოვსე 5,11**; „წარწყმდენ მოსაჯულნი“ O, **ეს. 41,11**; „რომელმან იცნი მანქანებანი ყოველსა ადგილსა მოსაჯულისა მის ჩუენისა ეშმაკისანი“ **განხ. ი. 199,10**; „საჯოს უფალმან, მოსაჯულმან დღეს“ G,—„საჯენ უფალმან, რომელმან საჯოს დღეს“ M, **მსჯ. 11,27**; „მოსაჯული ხარ მძლე, რომელი მიიძლევ მოსაგრესა საშჯელად საუკუნოდ“ **მ. ხწ. 220,9**; „არცა მსაჯული მოვიმადლე და ვერცა მოსაჯული დავაჯერე“ **ბალ. 153,2**. იხ. სჯა; შდრ. თანა-მოსაჯული, წინა-მოსაჯული.

**მოსელ-ი** (მოსლად) დირე, მორი: „ვიკაფოთ კაცად-კაცადმან თითოჲ მოსელი“ O. **IV მფ. 6,2**; „რაჲთა იყიდონ... ძელი მოსლად და დართვად სახლები“ M, **II ნშტ. 34,11**; „ვიდრე მოჰკუეთდა მოსელსა“ O, **IV მფ. 6,5**; „დაიწუნენ საშოვალ ვითარცა მოსელნი“ I, **ბარ. 6,54**.

**მოსენაე** სენაკში მცხოვრები ბერი: „მოსენაეთა და გაეწესა წმიდასა მამასა ჩუენსა“ **ი.-ე. 45,1**. იხ. სენა.

**მოსესხე** სესხის ამღები, მოვალე: „მასესხებელი და მოსესხჱ ურთიერთას შეიმთხჳნეს“ O, **იგ. სოლ. 29,13**; „აღიჴილენ მოსესხემან... რაჲცა ედვას მას“ **ფს. 108,11**; „არარაჲ არს ჩემ თანა, რომლითა თანანადები ჩემი გარდავიჴადო და განვერე მოსესხისაგან“ **მ. ხწ. 202,30**; „მოსესხენი იგი არა შეუნდობდეს“ **H—341,209**. იხ. სესხი.

**მოსთულება** რთველის მოწევა, მოკრეფა; მომკა; «მოწილვა»: „მაყუალთაგან მოისთულიან ყურძენი“ **ლ. 6,44**; „მოისთულნეს ვენაჴნი მათნი“ G,—„მოსთულეს ვენაჴები მათი“ M, **მსჯ. 9,27**; „რქასა დაასხმიდე და სხუათა მოისთ[უ]ლონ იგი“ **pb., II შჯ. 28,30**; „მოთუ-ისთულიან ეკალთაგან ყურძენი“ **მთ. 7,16**; „მოისთულეთ ნაყოფად ცხორებისა“ O, **ოვსე 10,12**; „მოსთულნეს ნაყოფნი იგი, რომელნი დაენერგნეს გულთა ჩუენთა“ **მ. ხწ. 171,38**; „მოვისთულე მური ჩემი ნელსაცხებლითურთ ჩემითურთ“ M,—„მოვწილე ზმური საკუმეველითურთ ჩემით“ O, **ქება 5,1**.

**მოსთულება** მოკრეფა: „იგი თჳთ მომავალ არს მოსთულებად ნაყოფისა შენისა“ **მ. ხწ. 130,21**. იხ. სთულება.

**მოსიერ-ი** ჩაცმული: „ყრმაჲ ზამთრის სიცივესა იქცევინ შიშუელი და მწჳსნი მოსიერ არიედ“ **მ. ხწ. 300,1**. იხ. მოსა.

**მოსიკუდიდ-ი** მომაკვდავი; მოსაკლავი: „ვითარცა მოსიკუდიდნი“ **II კორ. 6,9**; „იყავნ... განგებაჲ შენი კეთილ, ვითარცა დღესავე მოსიკუდიდისაჲ“ **მ.ხწ. 156,23**; „ყოველნი მოსიკუდიდ ვართ“ **მ. ხწ. 224,14**; „მოსიკუდიდ ხარ შენ“ **საკ. წიგნ. II 26,9**. იხ. მოკუდომა.

**მოსილ-ი** ჩაცმული: „ნუ დღეს შიშუველ და ხვალე მოსილ“ **Sin.—97,5v**. იხ. მოსა; შდრ. ვეცხლით-მოსილი.

**მოსისხლე** სისხლის მღვრელი, «კაცის მკვლელი»; «სისხლისა»: „კაცთა, მოსისხლეთა და მზაკუვართა, ნუ განეზოგნენ დღენი მათნი“ **ფს. 54,24**; „კაცი, მოსისხლე და მზაკუვარი, სძაგს უფალსა“ **ფს. 5,7**; „მისცნეს მათ ქალაქნი, მისალტოლავნი მოსისხლისანი“ G,—„მისცეს მათ ქალაქები, შესავედრებელი კაცის-მკლველთაჲ“ **pb., ისუ ნ. 21,21**; „ჵ ქალაქო მოსისხლეო“ O,—„ჵ ქალაქი სისხლთაჲ“ G, **ნაუმ 3,1**. იხ. სისხლი.

**მოსისხლება** დასისხლება: „ნუ გრცხუენინ... მონისა უკეთურისაგან გუერდნი მოსისხლებად“ O, **ზირ. 42,5**. იხ. მოსისხლე.

**მოსისხლეობა** სისხლი: „მაგას ვერ ვჰყოფ, ვითარმცა მოსისხლეობაჲ იქმნა, და თქუენ ყოველნი თანამდებ იქმნენით“ **შუშ, V, 22**. იხ. მოსისხლე.

* წყარო ფანქრითაა მიწერილი (რედ.).

**მოსკუნა** მოჭდობა: „მოისკუნიან ჭელნი მათნი (ქამსა სიკუდილისა მათისასა)“ მ. სწ. 139, 17. იხ. სკუნა.

**მოსლვა, მოსულა** მოსვლა, «მოჭდომა», «მივლა», «მოწევნა», «წარმოსლვა», «წარდგომა»: „მოვი-დეს მისა“ DE,—„მოუჭდეს მას“ C, მრ. 11,27; „მოვი-დეს დღისა ერთისა გზასა“ DE,—„ვითარ მივლეს დღის ერთის გზაჲ“ C, ლ. 2,44; „მოვიდეს (მოიწინეს C) მოწაფენი მისნი“ ი. 4,27; „მოსლვით მოვიდე შენ თანა“ M,—„წარმოსლვით წარმოვიდე შენ თანა“ G, მსჯ. 4,9; „მოვიდა, რომელსა ხუთი ქანქარი მიეღო“ C,— „წარდგა, რომელმან-იგი ხუთი ქანქარი მიიღო“ DE, მთ. 25,20; „ესე მოვიდა პილატესა“ DE,—„ესე მოუჭდა პი-ლატესა“ C, მთ. 27,58; „რომელი მოუვალს ღმერთსა“ Q,—„რომელი მოუჭდეპის ღმერთსა“ ჰებრ. 11,6; „მო-ვიდე და თაყუანის-ვსცე“ მთ. 2,8; „მოვედინ სუფევაჲ შენი“ მთ. 6,10; „ჩემდა მოვლენ“ I, ეს. 21,2; „მალედ ადრე მოვლენ“ I, ეს. 5,26.

**მოსლვა** მოსვლა, «მომავალი»: „მოსლვასა სულისა წმიდისასა თქუენ ზედა“ საქ. მოც. 1,8; „მოსულად იყო ზეცით“ ოქრ.-გურიტ. 226,29; „ეგრეთ იყოს მოსლვაჲ ძისა კაცისაჲ“ მთ. 24,27; „ქრისტეს მოსლვასა მას მოელო-დეთ“ თომა მოც. 16,5; „მოსლვათაჲ მათ გითხრას თქუენ“ C,—„მომავალი იგი გითხრას თქუენ“ DE, ი. 16,13.

**მოსლულ-ი, მოსრულ-ი** მოსული: „ძმაჲ შენი მოსრულ არს“ DE,—„ძმაჲ შენი მოსლულ არს“ C, ლ. 15,27; „მი-აქციეს, რომელნი-იგი მოსრულ იყვნეს“ ლ. 7,10. იხ. სლვა; შდრ. ზედა-მოსლვა, წიაღ-მოსლვა.

**მოსმენა** სმენა: „ვიდრე არა მოგესმინოს, ნუ მიუგებ სიტყუასა“ O, ზირ. 11,8; „მო-ლა-ვისმინოთ ჴმაჲ იგი გურიტისაჲ მის“ ოქრ.-გურიტ. 226,31; „მოესმა იოაბს, ძესა შაროელისსა“ O, III მფ. 2,28. იხ. სმენა.

**მოსმენარ-ი** გამცემი: „უღირს მონაზონსა, რაჲთა არა იყოს... მოსმენარ“ მ. ცხ. 36r. იხ. სმენა.

**მოსმურ-ი** მსმელი, მოქეიფე: „ვითარ იკადრე და შეხუედ მოსმურთა თანა“ ლიმ. 125,1. იხ. სუმა.

**მოსპობა** «მოსპოლვა», «აღჴოცა», «მოსრვა», «აღება», «განშორება», «წარწყმედა», «შემუსრვა», «განგდე-ბა», «განქარვება», «მოჴოცა»: „ვიდრემდის მოგსპოს შენ“ pb.,—„ვიდრემდის მოგსპოლოს შენ“ G, II შჯ. 28,61; „მოსპნა* მუნით... სამნი ძენი“ G,—„აღჴოცნა მოსპო ამორ-მთერ... სამნი იგი ძენი“ M, ისუ ნ. 15,14; „მოსპო ამორ-რეველი პირისაგან ერისა თჳსისა“ G,—„აღიღო ამორეველი იგი ერისაგან თჳსისა“ M, მსჯ. 11,23; „მოვსპობ ყუედრე-ბასა ეგჳპტისასა თქუენგან“ G,—„განგაშორვრე ყუედრებაჲ ეგჳპტელთა თქუენგან“ M, ისუ ნ. 5,9; „მოვსპოთ (შევ-მუსროთ I) იგი ქუეყანით ცხოველთაჲთ“ O, იერემ. 11,19; „მოსპენით ღმერთნი სხუანი ტომთა თქუენ შო-რისთანი“ G,—„განიშორენით ღმერთნი უცხონი, რომელ არიან“ ისუ ნ. 24,23; „არა მოსპო ეფრემ ქანანელი“ M,— „არა წარწყმიდა ეფრემმან ქანანელი“ G, ისუ ნ. 16,10; „მოისპოს სული იგი ერისაგან მისისა“ G, რიცხ. 9,13; „მოისპენ ქუეყანით საჴსენებელი მათი“ ფს. 108,15; „მოსპენ შენ მაცთურნი იგი“ ფლპ. მოც. 4,28; „მოვს-პო ნათესავი იგი“ I, იერემ. 12,17; „მოისპე შენგან პირი ზაკული“ O,—„განაგდე შენგან გულარძნილი პირი“ pb., იგ. სოლ. 4,24; „მოვსპო ნათესავი იგი“ I, იერემ. 12,17; „მოისპო ძალლის-მწერი ფარაოჲსაგან“ გამოსლ. 8,31; „მოისპოს კიმანაებაჲ ცხენისაჲ“ O,—„აღებულ იქმნეს ჭუვილი ცხენთაჲ“ pb., ამოს 6,7; „მოისპოს მშჳლდი საბრძოლი“ O, ზაქ. 9,10; „მომისპო ჩემი სალ-მობა სულისა“ pb.,—„განაქარვა სალმობაჲ გუამისაჲ ჩემგან“ O, ეს. 38,14; „ყოველი შჯულისა გარდამავალი მო-ისპოს“ pb.,—„ყოველი უშჯულოჲ მოიჴოცოს“ O, იგ. სოლ. 23,28.

**მოსპობა** «მოსრვა»: „არღა შესძინოს უფალმან მერმე მო-სპობაჲ წარმართთაჲ“ G,—„არღარა შესძინოს უფალმან ნათესავი ესე მოსრვად“ pb., ისუ ნ. 23,13. იხ. სპობა.

**მოსპოლვა, მოსპოვლვა** «მოსრვა», «მოსპობა», «აჴო-ცა», «წარწყმედა»: „მოსპოლავს მათ პირისაგან შენი-სა“ G,—„მოსრნეს იგინი უფალმან, ღმერთმან შენმან, პი-რისაგან ენისა“ M, II შჯ. 9,5; „აარონს ზედაცა გულმწყრალ იქმნა ფრიად მოსპოლვად მისსა“ G,—„არონს ზედა განრისხნა უფალი ფრიად, რათა წარწყმიდოს იგი“ pb., II შჯ. 9,20; „მოსპოლავს... ძლიერსა მამაცსა“ I, ეს. 3,1; „რომელი მოსპოვლავს მოწყინებასა“ მ. სწ. 286,20; „ცეცხლითა მოგსპოლო შენ“ Sin.—11,29v.

**მოსპოლვა** მოსპობა, აღფხვრა: „მოჰედვა-ყო მოსპოლ-ვად ყუედრებაჲ ჩემი“ DE,—„აჴოცად საყუედრელი ჩემი“ C, ლ. 1,25; „ცეცხლითა მოსპოლვაჲ ენი“ ფოკა 342r; „ენება... მოსპოლვაჲ ქუეყანისა სომხეთისაჲ“ მსკ 25,20; „ეძიებე მოსპოლვად თავისა ჩემისა“ O, II მფ. 14,16. იხ. სპოლვა; შდრ. მომსპოლველი.

**მოსრვა** «უჩინო ყოფა», «მოსრულება», «მოსპობა», «დაცემა», «განკუეთა», «მოწყდომა», «მოწყუედა», «აღსპობა», «აღჴოცა», «წარწყმედა», «მოკუდინება», «მოლერწმა», ამოწყვეტა, «მოკლვა», მუსვრა, «მო-კუდომა», «აღსპოლვა», «მოსპოლვა»: „უკუეთუ მო-სრვით მოსრნეს უფალმან, ღმერთმან შენმან, წარმართნი იგი“ M,—„უკუეთუ უჩინო ყვნეს უფალმან, ღმერთმან შენმან, ნათესავნი“ G, II შჯ. 19,1; „მოვსრნე ყოველნი გამოქანდაკებულნი“ O,—„მოვსპნე ქანდაკებულნი შენნი“ pb., მიქ. 5,12; „მოსრვად ჩუენდა და საცხოვარი ჩუე-ნი“ pb.,—„რაჲთა მოვსწყდეთ ჩუენ და საცხოვარი ჩუენი“ G, რიცხ. 20,5; „მოსრნეს (დასცნეს pb.) მთავარნი მოაბისანი“ G, რიცხ. 24,17; „მოსრნა (გან-კუეთნეს G) იგინი ბეზეკს“ O, მსჯ. 1,4; „მოსრა (დასცა Ղ) ვენაჴები მათი“ ფს. 104,33; „მოსრნეს“ C,— „აგინეს და მოწყჳდნეს“ DE, მთ. 22,6; „მოგსრნეს თქუენ“ M,—„აღგსპნეს თქუენ“ G, ისუ ნ. 24,20; „მოს-რვით არა მოსრა იგი“ M,—„აღმჴოცელმან არა აღჴოცა იგი“ G, მსჯ. 1,28; „მოსრნეს ქუეყანის-მოქმედნი იგი“ DE,—„წარწყმიდნეს მოქმედნი იგი“ C, მრ. 12,9; „აღსასრულსა რისხვით მოისრნენ“ Ⴀ,—„აღსასრულსა რისხვით მოასრულნე“ Ղ, ფს. 58,14; „რომელნი მო-სრნა სამსონ“ M,—„რომელნი მოაკუდინნა სამფსონ-მან“ G, მსჯ. 16,30; „მო-ლავე-სრეს მერმე გზათა ზედა ხუთ ათასი კაცი“ M,—„მოილერწმნეს მათგან ძეთა ისრაჱლისათა გზათა ზედა ხუთგზის ათასნი კაცნი“ G, მსჯ. 20,45; „მოსრნა კაცის-მკლველნი“ მთ. 22,7; „მოვსართ

* წყაროშია: მოსრნა (რედ.).

ყოველი ქალაქი“ G, II შჯ. 2,34; „მოსრნეს იგინი, ვითარცა ერთი კაცი“ O, ივდ. 6,2; „მოვსარ მე იდუმეა“ M, II ნშტ. 25,19; „მოსრნეს იგინი“ O,—„მოკლნეს იგინი“ pb., დან. 13,62; „მოსრნა მამაჲ თჳსი და დედაჲ თჳსი“ ფლქტ. 145,30; „თქუენ მოჰსართ ერი უფლისაჲ“ G, რიცხ. 16,41; „მოისრნენ დიდ-დიდნი და მცირედნი“ O,—„მოკუდენ დიდნი და მცირენი“ pb., იერემ 16,6; „რომელთა დაუტეონ იგი, მოისრნენ“ O,—„დამტევებელნი მისნი მოკუდენ“ pb., ბარ. 4,1; „მოვსრა ქუეყანით ნადირი შენი“ O,—„მოვასრულო ქუეყანისაგან ნადირი შენი“ G, ნაუმ 2,13; „მოსრა ყოველი იგი ნათესავი“ pb., —„აღისპოლა ყოველი ნათესავი“ G, რიცხ. 32,13; „მოსრნეს იგინი უფალმან, ღმერთმან შენმან, პირისაგან შენისა“ M,—„მოსპოლავს მათ პირისაგან შენისა“ G, II შჯ. 9,5.

**მოსრვა** «მოსპობა», «დაჭრა»; ამოწყვეტა: „არღარა შესძინოს უფალმან ნათესავი ესე მოსრვად“ pb.,—„არღა შესძინოს უფალმან მერმე მოსპობაჲ წარმართთაჲ“ ისუ 6.G,23,13; „დაეცადა ისუ და ყოველნი ძენი ისრაელისანი, მომსრველნი მათნი მოსრვითა“ pb.,—„დასცხრა იისუ და ყოველი ისრაელი, დამჭრელნი მათნი დაჭრითა“ G, ისუ 6. 10,20; „მოსრვაჲ ცოდვილთაჲ იხილო“ ფს. 36,34; „აქუნდა ჭურჭერი მოსრვისაჲ ჴელსა თჳსსა“ O, ეზეკ. 9,1.

**მოსრ(ვ)ულ-ი, მოსრვილ-ი** «მომკუდარი», «მსხემი», მოკლული, დაჭრილი: „მოაკლდა სულსა ჩემსა მოსრულთა (მოსრვილთა I) ზედა“ O, იერემ. 4,31; „(თქუან) ჭევი მოსრვულთაჲ (მოსრულთაჲ O)“I, იერემ. 7,32; „იყვნეს მოსრულნი გუემასა მას შინა ოცდაოთხ ათას“ Fr.,—„იყვნეს მომკუდარნი წყლულებასა შინა ოთხ და ოცნი ათასეულნი“ G, რიცხ. 25,9; „არა ჰქმნეთ... რომელი მოსრულ იყოს თქუენ შორის“ pb.,—„არა ჰქმნეთ... მსხემმან“ G, ლევიტ. 16,29. იხ. სრვა; შდრ. მომსრალი, მომსრველი, მოსასრველი, შვილთ(ა)-მოსრვა.

**მოსრულ-ი** იხ. მოსლვა; ახლად მოსრული, ძალად მოსრული.

**მოსრულება** «მოსრვა», «აჴოცა», «მოჴოცა», «დასრულება», მოთავება, მოლევა, დაბოლოება: „აღსასრულსა რისხვით მოასრულნე (მოისრნენ C)“ Ղ, ფს. 58,14; „მოასრულეს აღმომფშჳნველი“ G,—„აჴოცნეს იგინი და ყოველი მშუჳმინვიერი“ M, ისუ 6,10,28; „უდაბნოსა ამას ზედა მოესრულნენ (მოიჴოცნენ pb.)“ G, რიცხ. 14,35; „რაჟამს მოასრულოთ ნაყოფი ქუეყანისა თქუენისა“ pb.,—„რაჟამს დაასრულნეთ ნაშრომნი ქუეყანისანი“ G, ლევიტ. 23,39; „არა მოასრულოთ სამკალი ყანისა თქუენისაჲ მომკად“ G, ლევიტ. 19,9; „მახჳლითა და სიყმილითა... მოვასრულნე იგინი“ I, იერემ. 14,12; „სიყმილითა და სიკუდილითა მოესრულნენ“ O, ეზეკ. 7,15; „მოასრულოს მოჭმად თივაჲ ქუეყანისაჲ“ O, ამოს 7,2.

**მოსრულება** «აღსასრული», «მოწყუედა»: „მიცემად ჩუენდა ჴელთა ამორეველთასა მოსრულებად ჩუენდა“ G, II შჯ. 1,27; „აღვიდა მოსრულებაჲ ქალაქისაჲ ვიდრე ცამდე“ G,—„აღვიდოდა აღსასრული ქალაქისაჲ მის ზეცად“ M, მსჯ. 20,40; „მახჳლო... აღმოჴდილო მოსრულებად“ ეზეკ. 21,33. იხ. სრულება.

**მოსტუანვა** დაზვერვა, «მოხილვა»: „მოისტუანეთ გაიდ“ M,—„მოიხილეს ქუეყანაჲ გაი“ G, ისუ 6. 7,2. იხ. სტუანვა.

**მოსულა** იხ. მოსლვა.

**მოსულელება**: „მნებავს მოხუეჭაჲ ზიარისაჲ და მოსულელებაჲ ვაჭრისაჲ“ მ. სწ. 262,21.

**მოსუმურ-ი**: „შევიდა იგი შელჳნებულთა მოსუმურთა მათთანა და როკვიდა“ Ath.—11,162v; „შეიყვანა იგი... მოსუმურთა შუებასა“ Sin.—11,125v. იხ. სუმა.

**მოსუმურობა** მთვრალობა, სმა: „ცვლტოდე მოსუმურობისაგან ღჳნისა“ მ. ცხ. 454r. იხ. მოსუმური.

**მოსურნე** მონატრული: „მოსურნე ღმრთისაჲ“ მ. ცხ. 92v; „იყო... მოსურნე სმენად“ H—2251,344r. იხ. სურვილი.

**მოსყიდა, მოყიდვა** ყიდვა, შეძენა; დაქირავება, «სასყიდლის-ყოფა»: „მოიყიდეს მით აგარაკი იგი მეკეცისაჲ“ მთ. 27,7; „სამკაულითა მოიყიდდეს“ ანდ.-ანატ. 227,8; „მოგესყიდოს შენ“ G,—„მოგაყიდოს თავი მისი შენ“ pb., ლევიტ. 25, 39; „მოიყიდიან ოქროჲსმჭედელი და ქმნიან ჴელით-ქმნულნი“ O, ეს. 44,6; „მოიყიდიან დიდი კნინად“ O, ზირ. 20,12; „აგარაკი მოიყიდა“ pb., იგ. ხოლ. 31,16; „რომელი მოიყიდეს ძეთაგან ისრაჱლისათა“ DE,—„რომელ-იგი სასყიდლის-ყვეს ძეთა“ C, მთ. 27,9; „განყიდა ყოველივე იგი... და იგი ხოლო მოიყიდა“ მ. სწ. 282,17.

**მოსყიდა** შეძენა, ყიდვა: „ცრუდ იწამებდენ განსყიდასა ზედა და მოსყიდასა კონისა ერთისა მხლისასა“ მ. სწ. 161,7. იხ. სყიდა; შდრ. მომსყიდელი.

**მოსწავება** «წამის-ყოფა», «მოცემა», ნიშნის მიცემა, სწავლა, ჩვენება, დარიგება: „იგი მოასწავებდა მათ“ C,—„იგი წამს-უყოფდა მათ“ DE, ლ. 1,22; „ვითარცა მოგუასწავეს ჩუენ“ C,—„ვითარცა-იგი მომცეს ჩუენ“ DE, ლ. 1,2; „მოასწავებს სიტყჳთ ჩინებასა პირველისა მის ერისასა“ იპ. რომ.-კურთხ. ისაკ და იაკ. 12,8; „მოესწავა სასწაული ხილვისა მის პავლესისაჲ“ თეკლა 92,4; „მოასწავებნ ხრითა თითთაჲთა“ O, იგ. ხოლ. 6,13; „მოასწავებდა მისთანათა მათ და აღაშფოთებდა მათ“ განს. ი. 200,4. იხ. სწავება.

**მოსწავლე** მოწაფე: „ვიტყჳთ ჴმად, ვითარცა საქმესა გულისჴმის-ყოფისათჳს მოსწავლეთაჲსა“ ბ. კეს.-ექუს. დღ. 37,29. იხ. სწავლა.

**მოსწრაფა** «სწრაფა», მოჩქარება: „მოისწრაფა მთით ფარანით“ G,—„ისწრაფა ფარან მთით“ pb., II შჯ. 33,2; „მოისწრაფდენ მუნ ერნი“ O, მიქ. 4,1; „მოისწრაფის მიწევნად მუნ“ მრთ. S. ოქრ.-გურიტ. 225,7. იხ. სწრაფა.

**მოსწრაფე** იხ. მოწრაფე.

**მოსწრაფება** სწრაფვა, გულმოდგინება, სიბეჯითე, გარჯა: „ღმრთის-მსახურებისათჳს არს მოსწრაფებაჲ“ მრთ. S. კ. იერ.-მარტჳლ. 188,6; „მოსწრაფებით ჰყოფს“ მ. ცხ. 324v; „მოსწრაფებით მივსცეთ“ მ. ცხ. 246r; „იქმნა ... ამაო ყოველივე მოსწრაფებაჲ მუშაკისაჲ მის“ მ. ცხ. 57v; „მნებავს... ლოცვასა მოწყინებაჲ და განსუენებასა — მოსწრაფებაჲ“ მ. სწ. 262,12.

**მოსწრაფებით** სასწრაფოდ, «ჲსწრაფლ»: „მოსწრაფებით ვიქმოდეთ“ მ. ცხ. 34r; „მოვალს მაშინ მოსწრაფებით მჴედრობაჲ იგი“ მ. ცხ. 85v; „მოსწრაფებით წინა წარავლენდეს მათ“ pb.,—„მწრაფლ წარგზავნნენ იგინი“ O, სიბრძ. სოლ. 19,2. იხ. სწრაფი.

**მოსწრაფედ** «ჲსწრაფლ», საჩქაროდ, «ზედაჲს-ზედა»: „მოსწრაფედ მეძიებდა მე“ pb.,—„მსწრაფლ მეძიებდა მე“ Q, II ტიმ. 1,17; „ფუცვიდენ მოსწრაფედ“ pb.,— „ცილსა ფუცვენ ზედაჲს-ზედა“ O, სიბრძ. სოლ. 14,28; იხ. წრაფა/სწრაფა.

**მოსწრება** მოწევნა: „მოვესწარ ბერთა და მოვეწიფე ჟდაბნოსა ამას“ მ. ცხ. 126v. იხ. სწრება.

**მოსხმა** «მოდება», მოყვანა, მორეკა, მოყრა, შემორტყმა, მოხვევა: „მოჰსხნა (მოსდვეს pb.) იგინი გარე-მოსადებელად საკურთხეველისა“ G, რიცხ. 16,39; „მოასხა აბრაჰამ ცხოვარი და ზროხაჲ“ O, დაბ. 21,27; „უბრძანა მოსხმად ნათხარი იგი მიწაჲ ვიდრე ყელადმდე“ ფლქტ. 156,4; „ვითარცა მასკულავი მოესხა თავსა მათსა“ ვარ. 820; „მოგასხნეს ჴელნი მეუფემან“ ეკლ. 1,11; „ჴელნი მოასხნა და ამბორს-უყო მათ“ იპ. რომ.-კურთხ. ისაკ და იაკ. 44,12.

**მოსხმა** მოდენა: „ვბრძანო მოსხმაჲ ზროხათაჲ“ საკ. წიგნ. II 82,35. იხ. სხმა; შდრ. მომსხმელი.

**მოტანჯვა** გვემა, ცემა: „მოსტანჯო სული შენი აქა და არა მიხჳდე სატანჯველად საუკუნოდ“ მ. სწ. 131,28. იხ. ტანჯვა.

**მოტაცება** «ტაცება», «დატაცება»: „მისცა მონატაცები იგი, რომელ მოსტაცა“ O,—„უკუნ სცეს ნატაცები, რომელი იტაცა“ G, ლევიტ. 6,4; „მოიტაცებდეს ყოველთა“ M,—„დაიტაცებდეს ყოველთა“ G, მსჯ. 9,25; „ნუ მოიტაცებ სხჳსასა“ მრთ. A. ქ. იერ.-სინან. 64.

**მოტაცება** წართმევა: „ასწავებს ჴელთა მოტაცებასა და არა მიცემასა“ მ. სწ. 149,5. იხ. ტაცება; შდრ. მომტაცებელი, მონატაცები.

**მოტევება** «ლხინება», შენდობა, მინიჭება, პატიება, «მიტევება»: „რომელმან მოგიტევნა (ვილხინა L) შენ ცოდვანი შენნი“ C, ფს. 102,3; „მოუტევნე ცოდვანი მათნი“ O, III მფ. 8,36; „მომიტევენ ჩუენ თანანადებნი ჩუენნი“ მთ. 6,12; „მიუტევეთ და მოგეტევოს“ ლ. 6,37; „მოგეტევნეს შენ ყოველნი ცოდვანი შენნი“ ფლქტ. 156,28; „ცრემლითა მოეტევნეს მეძავსა მას აურაც ელნი ცოდვანი მისნი“ მ. სწ. 56,29.

**მოტევება** შენდობა, «მიტევება»: „მოტევებაჲ ყავნ უფალმან“ O, IV მფ. 5,18; „წარჰძღუე შენ... მოცემად მეცნიერებაჲ ცხორებისაჲ ერსა თჳსსა მოტევებითა ცოდვათა ჩუენთაჲთა“ DE,— „წარჰძღუე... მიცემად მეცნიერებაჲ ცხორებისაჲ ერსა თჳსსა, მიტევებად ცოდვათა მათთა“ C, ლ. 1,77. იხ. ტევება; შდრ. მოსატევებელად.

**მოტევება** მიმართება, მიშვება: „უცხოთესლნი მოეტევნეს ქალაქებსა მას ვაკისასა“ M, II ნშტ. 28,18; „მოუტევა წჳმაჲ მძაფრი ფრიად“ O, III ეზრა 4,49; „უცხოთესლნი მოეტევნეს სოფელსა ჩუენსა“ O, I მფ. 23,27; „მოეტევებოდეს ულმრთონი იგი“ ატმ. 107,1. „უბრძანა მოტევებაჲ მის ზედა ორთა ლომთაჲ“ ფლქტ. 152,27. იხ. ტევება; შდრ. მომტევებელი.

**მოტეხა** მომსხვრევა: „მოსტეხნეს იგი ფრთეთა მათგან“ O, ლევიტ. 1,17; „მოსტეხა... რტოჲ ერთი და შთაყო შენთქესს ოდენ“ O, IV მფ. 6,6. იხ. ტეხა.

**მოტირალ-ი** მტირალა: „ყრმაჲ იგი მოტირალი“ მ. ცხ 426v. იხ. ტირილი.

**მოტიხრულ-ი** კედელი, ტიხარი: „ილა... ზღუდენი იგი და მოტიხრულები იგი“ წწტყ. 105; „ქმნა... ორ-ორი მოტიხრული“ O, III მფ. 7,41. იხ. ტიხრვა.

**მოტკბობა** დატკბობა: „ნესტუმან და ლინმან მოატკბიან ჴმაჲ“ O, ზირ. 40,21. იხ. ტკბობა.

**მოტრფიალ-ი** მნდომი, მოწადინე: „მივსცემ ჩემთა მათ მოტრფიალთა საქმეთა საწუთროჲსათა“ მ. ცხ. 402r. იხ. ტრფიალი.

**მოტჳრთე** იხ. ზურგით მოტჳრთე.

**მოტყდომა** მომსხვრევა, შემუსვრა: „მოსტყდა რქაჲ მოვაბსა“ O, იერემ. 48,25. იხ. ტყდომა.

**მოტყინარე** აღგზნებული, ანთებული, ავარვარებული: „ცეცხლი მოტყინარჱ დაშრიტის წყალმან“ O, ზირ. 3,33; „დაიდგას საყდარი ცეცხლისაჲ... ეტლის თუალთა ზედა მოტყინარეთა“ მ. სწ 124,33; „ცეცხლის-სახედ მოტყინარესა (კირსა) დაჰფლეს“ H—2251, 352r. იხ. ტყინება.

**მოტყინარება**: „ალი მოტყინარებითა თჳსითა დასწუავს“ ბ. კეს.-ექუს. დღ. 48,24. იხ. მოტყინარე.

**მოტყუება** შეძენა, მოგება; მიცემა: „წარწყმედაჲ თავსა თჳსსა მოატყჳს“ O, იგ. სოლ. 6,32; „ქებაჲ მათი მოგუატყუებს ჩუენ სატანჯველთა“ მ. ცხ. 22v; „მოატყუა... გჳრგჳნი“ მ. ცხ. 49r; „ცხოვრებაჲ საუკუნოჲ მოგუეტყუა“ მ. ცხ. 58r; „სიმდიდრე ვაებასა მოატყუებს მომღებელთა მისთა“ მ. სწ. 112,8; „არა მცირე პატიჟი მოატყჳს (მკედარმან) თავსა თჳსსა ერის-მთავრისაგან და მეფისა“ მ. სწ. 107,22. იხ. ტყუება; შდრ. მომატყუებელი.

**მოტყუენვა**: „მოტყუენნეს ყოველნი საზღვარნი ხაზარეთისანი“ ქ. ცხ. 15,5. იხ. ტყუენვა.

**მოტყუმა** ქმნა, ყოფა: „არა ვისდა მომიტყუამს ბოროტი“ მ. ცხ. 205v. იხ. [ტყუმა].

**მოუგონებელ-ი** წარმოუდგენელი; «მოულოდებელი»: „მწარითა და მოუგონებელითა სატანჯველითა განვკაფნე ჴორცნი თქუენნი“ ანდ. ანატ. 193,27; „შესცოდა მოუტევებელი და მოუგონებელი შეცოდებაჲ“ ოქრ.-მარხ. და იონ. 103,33; „აჲშნი მოიწინეს მათ ზედა მოუგონებელნი“ O,—„შიშნი წარმოუდგებოდეს მოულოდებელ[ნ]ი“ pb., სიბრძ. სოლ. 18,17. იხ. მოგონება.

**მოუდრეკელობა** მოუხრელობა: „იხილეს სიმტკიცჱ და მოუდრეკელობაჲ გულისა მათისაჲ“ ოსკ. 17,9. იხ. მოდრეკა.

**მოუთმენელ-ი** გაუძლებელი, აუტანელი: „მოუთმენელი იგი ტანჯვაჲ“ მ. ცხ. 106v. იხ. მოთმენა.

**მოუთუალვველ-ი** შეუწყნარებელი: „სიტყუაჲ ჩემი მოუთუალველ არს თქუენ წინაშე“ H—341,599. იხ. მოთუალვა.

**მოუკლებელ-ი** «არამოკლებული»: „მოუკლებელი საღცათა შინა (საუნჯჱ)“ ლ. 12,33; „მოუკლებელი ზამობაჲ გულისა ჩემისაჲ“ ჰრომ. 9,2; „მოუკლებელი ზა-

ვებულ" O,—„არამოკლებულ (ტაკუკი) ზავებულისაგან" M, **ქებ. 7,2**.

**მოუკლებელად** «მიმდემად», შეუნელებლად: „ანათებდენ... მოუკლებელად" pb.,—„დაწუვიდენ... მიმდემად" G, **ლევიტ. 24,3**; „მოუკლებელად ილოცევდით" **I თეს. 5,17**. იხ. კლება.

**მოულოდებელ-ი** «მოუგონებელი», უეცარი: „შიშნი წარმოუდგებოდეს მოულოდებელ[ნ]ი" pb.,—„შიშნი მოიწინეს მათ ზედა მოუგონებელნი" O, **სიბრძ. სოლ. 18,17**; „მოულოდებელი შიში დაეცა მათ ზედა" O, **სიბრძ. სოლ. 17,14**. იხ. მოლოდება.

**მოუმედგრებელად**: „დავყავ [შრომა]სა შინა ათერთმეტი წელი... მოუმედგრებელად" **ლიმ. 127,8**. იხ. მომედგრება.

**მოურავ-ი**: „რომელთა არა ესხნენ მოურავნი და მზრუნველნი" **H—622,86r**. იხ. ურვა.

**მოურნე** მზრუნველი, მეურვე: „ჰყოფ მონაზონსა ყოლადვე მოურნე" **მ. ცხ. 20v**; „მაქუს მოურნე ჩემი და მზრდელი ღმერთი" **მ. ცხ. 172r**; „აღგჳდგინნის ღმერთმან მოურნენი და გუზრდიდიან" **ი.-ე. 52,25**. იხ. ურვა.

**მოუძლურება** დასუსტება; «მოკლება», დაუძლურება, დასნეულება: „მოუძლურდა გლახაკებითა ძალი ჩემი" **ფს. 30,11**; „მოაუძლურებს ძალსა ღჳნისასა წყალი" **მ. ხწ. 7,17**; „დაჰჴსნდიან ჴელნი და მოუძლურდიან ფერჴნი" **მ. ხწ. 140,20**; „თუალნი ჩემნი მოუძლურდეს გლახაკებითა" Ⴂ,—„მოაკლდა თუალთა ჩემთა გლახაკებითა" Ⴀ, **ფს. 87,40**; „ჩუენ რეცა მოუძლურდით" **II კორ. 11,21**; „იგინი მოუძლურდეს და დაეცნეს" **ფს. 26,2**; „რაჲთა უკეთური იგი მოდგამითურთ მოუძლურდეს" **რიფს. 177,16**; „არა მოუძლურდეს ვენაჴი აგარაკისა თქუენისაჲ" O, **მალ. 3,11**; „მოუძლურდენ მას შინა მამანი" I, **იერემ. 6,21**; „გულნი მათნი მოუძლურდენ მათ შორის" O, **ეს. 19,1**.

**მოუძლურებულ-ი** ძლეული: დასუსტებული: «მოკლებული»: „ყოველივე იგი პოვა მოუძლურებული" **მრთ. S, ბ. კეხ.- 40-თჳს 123,4**; „კაცი მჴნჱ რაჟამს მოუძლურებულ არნ უპოვარებითა" **ზირ. 26,26**; „მოუძლურებული განვაძლიერო" pb., — „მოკლებული განვაძლიერო" O, **ეზეკ. 34,16**. იხ. უძლურება.

**მოუწყინებელად** დაუზარებლად: „ყოველთა მათ ჰმსახურებდა მოუწყინებელად" **ლიმ. 62,4**; „ყუაოდა... კითხვითა წიგნთაჲთა მოუწყინებელად" **შუშ. X, 27**. იხ. მოწყინება.

**მოუწყლველად** დაუკოდველად, ტანმრთელად: „მოუწყლველად სდევდეს მტერთა მათ" **ვრდ. 93,11**; „მოუწყლველად დავშთებით ისართა მათგან მტერისა მზაკუვარისათა" **მ. ცხ. 249v**. იხ. მოწყლვა.

**მოუწყუედელად**: „ოდესმე ტიროდიედ მოუწყუედელად" **H—2251,281r**. იხ. მოწყუედა.

**მოუჴსენებელ-ი** მოუგონებელი: „ხვალე შთაგდებულ იქმნე აჰრდილთა სიკუდილისათა მოუჴსენებელთა" **მ. ხწ. 184,28**. იხ. მოჴსენება.

**მოფარდულ-ი** «განმსყიდელი», «მსყიდელი», «რომელი ფრდიდეს», «სავაჭრო», ბაზარი; «ვაჭარი»: „მივედით მოფარდულთა და იყიდეთ თქუენდა" C,—„წარვედით სავაჭროდ და იყიდეთ თავისა თქუენისა ზეთი" **მთ. 25,9**; „სავარძლები იგი ტრედის მოფარდულთაჲ დაემჴუა" C, —„სასხდომელები იგი მსყიდელთაჲ მათ ტრედისათაჲ დაუმჴუა" DE, **მრ. 11,15**; „გამოასხა ყოველი მოფარდული და მომყიდლები ტაძარსა მას შინა" C,—„გამოასხა ყოველი იგი განმსყიდელი და ყოველი, რომელი იყიდდა ტაძარსა მას შინა" DE, **მთ. 21,12**; „ტრედის მოფარდულთა მათ ჰრქუა" DE,—„რომელნი-იგი ტრედსა ფრდიდეს, ჰრქუა მათ" C, **ი. 2,16**; „არცა იჴსნეს მოფარდულმან თავი თჳსი ურჩულოებისაგან" O,—„ძნიად იჴსნეს ვაჭარი ცოდვისაგან" pb., **ზირ. 26,28**. იხ. ფრდა; შდრ. ვეცხლით-მოფარდული, თესლის-მოფარდული, ძოწეულის-მოფარდული.

**[მოფასეობა]** იხ. არამოფასეობა.

**მოფენა** «აღმობრწყინება», «მიფენა», გაშლა: „მოეფინა მზე წყალთა მათ ზედა" O, **IV მფ. 3,22**; „მოჰფინე მის ზედა სირცხჳლი" Ⴀ,—„მიჰფინე მის ზედა სირცხჳლი" Ⴂ, **ფს. 88,46**; „მოფენასა მზისასა შეკრბიან" Ⴀ,—„აღმობრწყინდა მზე და შეკრბეს" Ⴂ, **ფს. 103,22**; „მოვჰფინო თქუენ ზედა კურთხევაჲ" O, **მალ. 3,10**; „არა მოვჰფინოთ იატაკსა საყოფელთა ჩუენთასა ვარდი და შროშანი და ყუავილნი სურნელნი" **მ. ხწ. 210,16**. იხ. ფენა; შდრ. მომფენელი.

**მოფისვა** გაგლესა, შეგლესა: „მოფისა იგი ნაფთითა" O, **გამოსლ. 2,3**. იხ. ფისი.

**მოფიცრულ-ი** ფიცარდაგებული: „მოფიცრული ნაძჳთა" I, **იერემ. 22,14**. იხ. ფიცარი.

**მოფოლხუება** მოშვება: „იძრვის ნიყბერი მოფოლხუებითა და მოჭირებითა" **გრ. ნოს.-კაც. აგებ. 159,8**.

**მოფოლხუებულ-ი** მოშვებული: „არიედ ძალნი იგი ებნისანი ნოტია და მოფოლხუებულ" **გრ. ნოს.-კაც. აგებ. 172,5**. იხ. [ფოლხუება].

**მოფრდა** იხ. ფრდა; შდრ. მომფრდელი.

**მოფქავ-ი** მფქველი: „უკუეთუმცა არა დაბურვიდეს თუალთა მოფქავსა მას პირუტყუსა" **მ. ცხ. 363v**. იხ. ფქვა.

**მოფხანა**: „ნუცამცა მოგფხანს (ჴელი უცხოჲ)" **მ. ცხ. 174r**. იხ. ფხანა.

**მოფხეკა**: „მოფხეკონ შიგნით მრგულივ" G, **ლევიტ. 14,41**. იხ. ფხეკა; შდრ. მონაფხეკი.

**მოფხურა** მოგლეჯა: „ვხედევდ, ვიდრემდე მოეფხურნეს ფრთენი მისნი" O, **დან. 7,4**. „იწყო... **მოფხურად** თმათა მისთა და ტყებად" **მ. ცხ. 207v**; „თივაჲ... რომელი მოფხურადმდევე განჴმის" **ფს. 128,6**. იხ. ფხურა.

**მოქადულ-ი** ვინც იქადის, იმუქრება: „განვდევნოთ მტერი ჩუენი მოქადული" **მ. ხწ. 273,12**. იხ. ქადება.

**მოქადულობა**: **რიცხ. 23,19***. იხ. მოქადული.

**მოქალაქე** ქალაქელი; ამხანაგი: „მოქალაქე ვიყავ და განვეწესე ერისკაცად ამის სოფლისა" **ლონგ. 189,9**; „წინაშე ყოველთა მოქალაქეთა მოგცემ" O, **დაბ. 23,11**; „იმრუშებდეს ცოლთა თანა მოქალაქეთა თჳსთასა" O, **იერემ, 29,23**; „შეურაცხ-ყვნის მოქალაქენი ნაკლულევანმან გონებითა" O, **იგ. სოლ. 11,12**. იხ. თანა-მოქალაქე.

* წყარო ფანქრითაა მიწერილი (რედ.)

**მოქალაქეთაგან-ი** ქალაქელი: „ვითარცა ერთი მოქალაქეთაგანი (იქცეოდა)“ ფლპ. მოც. 5,29. იხ. ქალაქი.

**მოქალაქობა, მოქალაქება** ცხოვრება, მოღვაწეობა: „სარწმუნოებითა მით სალმრთოჲთა მოქალაქებდა“ მ. ცხ. 175v; „იწყო ბერმან კეთილად მოქალაქობად“ მ. ცხ. 376r.

**მოქალაქობა** ცხოვრება, ყოფაქცევა; ღვაწლი, მოღვაწეობა: „ზომიერი აქუნდა მოქალაქობაჲ სენაკსა შინა თჳსსა“ მ. ცხ. 250r; „უცხო ქმნილნი მოქალაქობისა მისგან ისრაჱლისა“ ეფეს. 2,12; „ჩუენი მოქალაქობაჲ ცათა შინა გამოჩნდეს“ იპ. რომ.-კურთხ. მოხ. 162,12; „იხილა მოქალაქობაჲ მონაზონთაჲ“ მ. ცხ. 291r; „სალმრთოჲთა მოქალაქობითა ცხოვნდებოდეს“ ი.-ე. 25,29. იხ. მოქალაქე.

**მოქარება** «უმოლხინე ქმნა», გაქარვება, გაცლა: „ჰკითხვიდა მათ ჟამისა მისთჳს, რომელსა მოჰქარდა“ C,—„ჰკითხვიდა მათ, ვითარმედ რომელსა ჟამსა უმოლხინე იქმნა იგი“ DE, ი. 4,52; „მომქარდა სიმთრვალე უდებებისაჲ“ ბალ. 45,22. იხ. ქარვება.

**მოქენე** «ნაკლულევანი», ნატრული, მახვეწარი; დამსაჭიროებელი: „არა დააკლო სასყიდელსა დავრდომილისა და მოქენისასა ძმათა შენთაგანისა“ G,—„ნუ მოჰხუეჭ სასყიდელსა მორეწესა, უპოვარსა მას და ნაკლულევანსა, რომელ იყოს ნათესავისა შენისაგან“ M, II შჯ. 24,14; „იქმნენით მოქენე სძისა და არამტკიცისა საზრდელისა“ ჰებრ. 5,12; „მოქენე არს თქუენისა შეწევნისათჳს“ ფლკტ. 151,18; „ღმერთი ჩემი არავისი მოქენე არს“ ფოკა 344v; „რომლისამცა შეწევნისა მოქენე იყო ქრისტე, ყოვლად ძლიერი“ ეპ. კჳპრ.-დაფლ. 98. იხ. ქენება.

**მოქენება** «თხოვნა», აღთქმა: „ოდესმე მოქენებით მოვიდოდა მათა“ ბ. კეხ.-40-თჳს 117,30; „გეტყოდეს თუ შენ ვედრებითა, ანუ თხოვნითა მდაბლითა“ pb., იობ. 40,22. იხ. ქენება.

**მოქლონ-ი** კეტი, ურდული: „მოქლონნი რკინისანი განტეხნა“ ფს. 106,16; „შეჭამნეს ცეცხლმან მოქლონნი მისნი“ O, ნაუმ 3,13; „რომლისა მოქლონნი მისნი ვითარცა კლიტენი საუკუნენი“ O, იონა 2,7; „დაჰმუსრენ მოქლონნი ადამატისანი“ ფლკტ. 158,35; „დავჰკრძალოთ (კარი) მოქლონითა სიმდაბლისაჲთა და არა განუღოთ“ მ. სწ. 171,34; „განტეხნა მოქლონნი და კლიტენი ანდამატიაჲსანი“ Ath.—11,28v.

**მოქმედ-ი** «ქუეყანის-მოქმედი», «მუშაკი», შემომქმედი, საქმის ჩამდენი: „მისცა იგი მოქმედთა (ქუეყანის-მოქმედთა DE)“ C, მრ. 12,1; „მოქმედნი მზაკვარნი“ Q,—„მუშაკნი ზაკულნი“ II კორ. 11,13; „მივედ [illegible]კრისა და ისწავე, ვითარ-იგი მოქმედ არს“ O, იგ. სოლ. 6,6; „მოქმედთა მათ, რომელნი კაფდენ ძელსა“ M, II ნშტ. 2,10; „ყოველნი მოქმედნი უსჯულოებისანი“ [illegible]. 7,28; „[illegible] იციედ წყალობაჲ და სარწმუნოებაჲ მოქმედთა [illegible]ისათა“ O, იგ. სოლ. 14,22. „საპყრობილესა არავინ კეთილისა მოქმედთაგანი შეყენებულ არს“ მ. სწ. 51,20.

**მოქმედ-ი სელისა-ჲ** ტილოს მქსოველი: „სირცხჳლმან შეიპყრნეს მოქმედნი სელისა მის“ I, ეს. 19,9.

**მოქმედ-ი ქვისა-ჲ** ხუროთმოძღვარი, კალატოზი: „მოუვლინა მას... მოქმედნი ქვისანი“ O, II მფ. 5,11.

**მოქმედ-ი ქუეყანისა-ჲ** მიწის მოქმედი: „ჰრცხუენა მოქმედთა ქუეყანისათა“ I, იერემ. 14,4.

**მოქმედ-ი ღუაწლისა-ჲ** მებრძოლი: O, III მფ. 12,21.

**მოქმედ-ი ძჳრისა-ჲ** ბოროტმოქმედი: „ზაკუვაჲ გულსა შიდა მოქმედსა ძჳრისასა“ O, იგ. სოლ, 12,19; „პირი უფლისაჲ მოქმედთა ზედა ძჳრისათა“ ფს. 33,17. იხ. ქმნა; ამაოჲს-მოქმედი, ბოროტის-მოქმედი, ბრძოლის-მოქმედი, ვენაჴის(ა)-მოქმედი, თანა-მოქმედი, თიჴის-მოქმედი, კეთილის-მოქმედი, ნავის-მოქმედი, პილენძის-მოქმედი, პურის-მოქმედი, სახის-მოქმედი, ქველის-მოქმედი, ჴელით-მოქმედი.

**მოქმედობა** საქმიანობა: „მოქმედობაჲ იგი ხუროთაჲ დევნულ არს“ მ. სწ. 222,8. იხ. მოქმედი.

**მოქმნა** ქმნა, მოკეთება, გაკეთება; «მრგულობა»; შემოვლება: „მოქმნა რაჲ-იგი, უბრძანა მას... იოჰანე“ განხ. ი. 199,34; „მოქმნა მას გარემო ზღუდის-ზღუდე“ O, IV მფ. 25,1; „მოიქმნეს რჩეულთა ქვათა გაბაოთ“ O,—„და გარემო ემრგულოს მრგულივ რჩეულთაგან ქვათა კაბათადმი“ pb. იერემ. 31,39; „მოქმნა იგი ლესვითა ოქროჲთა წმიდითა“ M, II ნშტ. 3,5; „მოქმნის ქუეყანაჲ და დასთესის თესლი“ მ. ცხ. 57v; „მეძავთა, რომელთა მოიქმნიან პირნი მათნი სატრფიალოდ კაცთა უგუნურთა“ მ. სწ. 133,7.

**მოქმნილ-ი** «დაჴნული», დამუშავებული: „რომელი არა მოქმნილ, არცა დათესულ იყოს“ G,—„რომელი არა დაჴნულ იყოს“ M, II შჯ. 21,4; „ვპოვე ადგილი, რომელი მოქმნილ იყო პიტალოჲთა“ Ath.—11,189v; „დანაკი... ოქროჲთა მოქმნილი, შეწირა ეკლესიასა“ Q,—240, 196. იხ. ქმნა; გამოქმნა.

**მოქონება** მოტანა: „მოაქუნდა განრღუეული“ DE, მრ. 2,3; „მოაქუნდა სნეულები მათი და არაძლებულები“ ვარ. 815; „მოგაქუს საკურთხეველსა და შემოსწირავთ პურთა“ მალ. 1,7. იხ. ქონება.

**მოქსოვილ-ი** «გამოქსოილი»: „კუართი იგი (იყო) უკერველ, ზჱთ მოქსოვილ ყოვლად“ DE,—„კუართი იგი... იყო უკერველ, მიერვე გამოქსოილ ყოვლადვე“ ი. 19,23. იხ. ქსოვა.

**მოქუმა** «შეტყბობა», ალება, მოყვანა: „მკლავთა მოიქუა-იგი“ DE,—„შეიტყბო იგი“ C, მრ. 9,36; „მოიქუსამოელ კრავი ერთი მწოვარი“ O, I მფ. 7,9; „მოიქუნეს ორნი გურიტნი“ G, რიცხ. 6,10. იხ. ქუმა.

**მოქცევა** «უკმოქცევა», «შემოქცევა», «მიქცევა», მობრუნება, «გარდამოცვალება», «გარე-წარქცევა», «მიდრეკა»: „მოიქცა ერისა მის“ DE,—„მიექცა ერსა მას“ C, მრ. 5,30; „ნუ მოიქცევინ კუალად“ DE.—

„ნუ უკმოიქცევინ კუალად“ C, **ლ. 17,31;** „და მოიქცა ისუ და ყოველი ისრაელი მის თანა“ pb.,—„და შემოიქცა ყოველი ისრაჱლი მის თანა“ G, **ისუ ნ. 10,15;** „ცალიერი მომაქცია მე უფალმან (შემომაქცია უფალმან G)“ M, **რუთ 1,21;** „მოგექცენ და განგხეთქდენ თქუენ“ **მთ. 7,6;** „მოაქციეს უფლისა“ **საქ. მოც. 9,35;** „მოვაქციე მე“ O, **ეკლ. 4,1;** „მომაქციენით ჩუენ გზისა ამისგან“ I, **ეს. 30,11;** „მოაქციენ ფერჴნი შენნი ბლავთაგან მათთა“ O, **იგ. სოლ. 1,15;** „მოაქციოს შენდა სიმდიდრე ზღჳსაჲ“ O,—„გარდამოცვალოს შენდა მით სიმდიდრე ზღჳსა“ pb., **ეს. 60,5;** „მოაქციოს გულის-წყრომაჲ თჳსი მისგან“ pb.,—„გარე-წარაქციოს გულის-წყრომაჲ თჳსი მისგან“ O. **იგ. სოლ. 24,18;** „მოაქციეს გული მათი შემდგომად აბიმელექისა“ M,—„მიდრკა გული მათი უკუანა აბიმელეხისსა“ G, **მსჯ. 9,3.**

**მოქცევა** სარწმუნოება, რწმენა; მიბრუნება; ტრიალი, მიმოქცევა: „მოვაქციო მოქცევა მათი“ O.—„მოვაქციო მოქცევა მათ“ pb., **იერემ. 33,26;** „მოქცევასა მას მის მეფისასა იყო მშჳდობა დიდ“ **ფლკტ. 156,8;** „მოქცევასა მის წელიწდისასა“ M, **II ნშტ. 36,10;** „მოქცევამან დამნთქა მე“ **ფს. 68,3.**

**მოქცეულ-ი** მობრუნებული, გადმოსული: „ღმერთი მოქცეულთა არა გარე მიაქცევს“ **მ. ცხ. 383v.** იხ. ქცევა; შდრ. მომაქცეველი, მომქცეველი, მოსაქცეველი, უკუმოქცევა.

**მოქცეულ-ი** «მწირი»: „მოქცეულნი და მკჳდრნი და იყვნეს ზოგნი მახლობელად“ M,—„მწირი და მკჳდრი იყვნეს ნახევარნი“ G, **ისუ ნ. 8,33.** იხ. ქცევა.

**მოღაღადება** «მიმოთქუმა», ქადაგება: „მოიღაღადეთ (მიმოთქუეს pb.) მიტევებაჲ ქუეყანასა ზედა“ G, **ლევიტ. 25,10.** იხ. ღაღადება.

**მოღება** «მიღება», «აღება». «მორთუმა», «გამოღება», «დაპყრობა», «მოჴდა», წართმევა, წაღება, მოტანა, მოწევნა, ამოხდა, მოხდა: „მოგეღოს (მიგეღოს C) თქუენგან სასუფეველი ღმრთისაჲ“ **მთ. 21,43;** „არა მოიღეს (აიღეს C) თანა ზეთი“ **მთ. 25,3;** „მოიღო (მოართუა C) თავი თჳსი“ **მრ. 6,28;** „ვითარცა-იგი ნასხლევსა ვერ ჴელ-ეწიფების ნაყოფისა მოღებად თავით თჳსით“ DE,—„ვითარცა ვენაჴმან ვერ გამოიღოს ნაყოფი თავით თჳსით“ C, **ი. 15,4;** „ცოდვაჲ მოიღოს“ pb.,—„ცოდვაჲ მიიღოს“ G, **ლევიტ. 24,15;** „ცმელი... მოუღოს (მოჰჴადოს O) მისგან“ G, **ლევიტ. 4,8;** „მოიღეს ჴელითა მარცხენითა მათითა ლამპრები“ M,—„დაიპყრეს ჴელებითა მათითა მარცხენითა ლამპარნი“ G, **მსჯ. 7,20;** „მოიღეს ბრძანებაჲ ჩუენებით“ **მთ. 2,12;** „მოვიღოთ იფქლი და ვჭამოთ“ O, **ნეემ. 5,4;** „მო-ვე-ეღოს მას“ **მთ. 13,12;** „ვერ მოიღონ ერთი ქეცი ბოლოჲსა მისისაჲ“ O, **იობ 40,26;** „მოიღე გულის-წყრომაჲ და რისხვაჲ შენი ჩუენ ზედა“ G, **ბარ. 2,20;** „საჭურველი მისი მოუღის“ **ლ. 11,22;** „მოუღე სული მათი მათგან“ **ფს. 103,29;** „ცხორებასა გლეხისასა ნუ მოიღებ“ O, **ზირ. 4,1;** „უკუეთუ ვინმე მოაღოს ჯურღმულსა... და არა დაარქჳას მას“ O, **გამოსლ. 21,33;** „უფალმანცა მომცა, და უფალმანცა მომიღო“ **მ. ხწ. 84,19.**

**მოღება** «მოკუეთა», აღება; წართმევა; «მიმოდაღება», «მოძიება»: „იწყეს მოღებად... სნეულთა“ DE, — „იწყეს სნეულებისა მიმოდაღებად“ C, **მრ. 6,55;** „უბრძანა მოღებად თავი მისი“ DE,—„უბრძანა მოკუეთაჲ თავისა მისისაჲ“ C, **მრ. 6,27;** „ჴელთ-საქმარსა უცონელ და მიცემა-მოღებასა მარტივ (არს)“ **მ. ხწ. 238,8;** „უფროჲს მოღებისა, უფროჲსი მიანიჭა“ Ath—**11,27v;** „იქმნა მადლი მოღებისაჲ (მოძიებისაჲ I) უფლისა მიერ“ O, **I ეზრა 6,4.**

**მოღება ათეულისა** იხ. ათეულისა მოღება.

**მოღებულ-ი** აღებული, აცლილი: „მოღებულ არს უღელი“ I, **ეს. 9,4.** იხ. ღება; ასო-მოღებული; შდრ. მომღებელი/მომღე.

**მოღმრთე** კეთილმსახური: „მუნ იყო უღმრთოჲ და ადგილი მართლისაჲ და მუნ იყო მოღმრთჱ“ O, **ეკლ. 3,16.** იხ. ღმერთი.

**მოღუაწ-ი, მოღუაწე** «ზედამსტუარი», ზედამხედველი, მზრუნველი, მძლე, მებრძოლი, მორკინალი, მხედარი, მოწესე, ბერი: „არა ძე არსა იერობოალისი, და ზებულ—მოღუაწე მისი?“ M,—„არა ძე იერობაალისაა და ზევუილ—ზედ[ა]მსტუარი მისი?“ G, **მსჯ. 9,28;** „თქუენ სულმან წმიდამან დაგადგინნა მოღუაწად და მწყსად ეკლესიათა“ **საქ. მოც. 20,28;** „უკუეთუ იგინი არა იყვნენ მოღუაწ და მგულებელ სიგლახაკისა ამის ჩემისა“ **ფლკტ. 147,3;** „სახლეულთა არა მოღუაწე იყოს“ **I ტიმ. 5,8;** „მხოლოჲ მოღუაწე ხარ მონათა შენთაჲ და მკურნალი“ **განს. ი. 199,4;** „ჭირი დაითმინე, ვითარცა კეთილმან მოღუაწემან ქრისტე იესუჲსმან“ **II ტიმ. 2,3;** „ყოველი მოღუაწჱ შემდგომად ღუაწლისა გარდასლვისა გჳრგჳნოსან იქმნების, გინა ჰრცხუენების“ **მრთ. D, კ. იერ.-აღდგ. 114;** „არა სადა ვინ მოღუაწეთაგანი შემდგომად წარსლვისა ადგილისა მისგან საღუაწოჲსა და განბნევისა ერისა შემძლებელ არს ღუწოლად მერმე“ **მ. ხწ. 118,12.** იხ. ღუწა; შდრ. თანა-მოღუაწე, მენავეთ-მოღუაწე, მჴეცთ-მოღუაწე.

**მოღუაწება** ბრძოლა: „მოიღუაწე ღუაწლი იგი კეთილი“ **I ტიმ. 6,12.**

**მოღუაწება** მოვლა, გარჯა, ზრუნვა; შრომა: „მოღუაწებითა მით ღმრთისაჲთა“ **კოლ. 1,25;** „კურნება იყოს ჴორცთა შენთა და მოღუაწება ძუალთა შენთა“ O, **იგ. სოლ. 3,8;** „ჴელნი მჴნეთანი მოღუაწებასა შინა“ O, **იგ. სოლ. 13,4;** „დიდითა მოღუაწებითა მოისრნეს“ **ვრდ. 90,17;** „მოღუაწებაჲ მათი ობოლთა და ქურივთაჲ“ **მ. ხწ. 126,6;** „ვითარ-მე ეკლესიათა ღმრთისათა მოღუაწებაჲ აგოს?“ **I ტიმ. 3,4;** „სენაკსა შინა მოღუაწებათა მისთა აღრაცხვაჲ ვისმცა ძალ-ედვა“ **ი.-ე. 47,6.** იხ. მოღუაწი.

**მოღულ-** იხ. მომღულალი.

**მოღურა** «მოპკურება», «დათხევა»: „მოღუარონ სისხლი საკურთხეველსა ზედა“ G,—„მოაპკურონ სისხლი იგი მისი გარემო საკურთხეველსა“ O, **ლევიტ. 1,5;** „მოღუარონ ძეთა აარონისთა, მღდელთა, სისხლი საკურთხეველსა ზედა“ G,—„დასთხიონ (ძეთა) აჰრონისთა, მღდელთა, სისხლი იგი მისი საკურთხეველსა“ O, **ლევიტ. 3,8** იხ. ღურა.

**მოყვანება** «წარმობმა», «შერთვა», «მობმა», «მოგურა», «მორთუმა», «მიხუმა», მოყვანა, მოტანა, «მიყვანება»: „მოიყვანოს ზუარაკი“ G,—„წარმოიბას (ვბოჲ)“ O, **ლევიტ. 4,4**; „მოიყვანეს იგი იესუჲს მომართ“ G,—„მოჰგუარეს ისოს“ M, **ისუ ნ. 8,23**; „რომელმან მოიყვანოს დაჲ თჳსი“ G,—„რომელმან შეირთოს დაჲ თჳსი“ M, **ლევიტ. 20,17**; „მოჰყვანდეს მისა ყოველნი სნეულნი“ DE,—„მოართუმიდეს მას ყოველსა სნეულებსა“ C, **მრ. 1,32**; „უბიწოჲ მოიყვანოს (მოიბან O) იგი წინაშე უფლისა“ G, **ლევიტ. 3,1**; „მოვიყვანნე ძმანი თქუენნი“ pb.,—„მივიხუენ ძმანი თქუენნი“ G, **რიცხ. 18,6**; „მოიყვანა იგი ყოველთასა მას სადგურსა“ **ლ. 10,34**; „ძმათა მისთა მოჰყვანდა ურემი იგი“ M, **I ნშტ. 13,7**; „შემიპყრეს და მომიყვანეს მე“ **ფლქტ. 138,15**; „მოვიყვანე იგი თავისა ჩემისა ცოლად“ O, **დაბ. 12,19**; „მოიყვანნე ლევიტელნი“ G, **რიცხ. 8,9**; „მოჰყვანდა სულსა უდაბნოდ“ **ლ. 4,1**; „მოიყვანნეს ასულნი მათნი თავისა თჳსისა ცოლად“ M,—„მიიყვანნეს ასულნი მათნი თავთა თჳსთათჳს ცოლად“ G, **მსჯ. 3,6.**

**მოყვანება ცოლისა** «სუმა ცოლისა», შერთვა ცოლისა: „უკუეთუ ვინმე მოიყვანოს ცოლი“ G,—„უკუეთუ ისუას ვინმე ცოლი“ M, **II შჯ. 22,13.**

**მოყვანებულ-ი** მოყვანილი: „ყოველი მღდელთ-მთავარი, კაცთაგან მოყვანებული“ **ჰებრ. 5,1.** იხ. ყვანება; შდრ. სასყიდლით მოყვანება.

**მოყიდვა** იხ. მოსყიდვა.

**მოყივნება** დარღვევა: „მოაყივნეთ ადგილი ესე“ **მ. ცხ. 165v.** იხ. ყივნება.

**მოყმობა** დამშევა, შიმშილით სიკვდილი: „უწყოდეს, რამეთუ მოვყმებით“ O, **IV მფ. 7,12**; „მოგაყმო შენ, უკუეთუ არა აღმიარო“ **გამოჩ. ჯუარ. 241,15**; „მომაყმე მე შიმშილითა“ **მ. ცხ. 199v.** იხ. ყმობა.

**მოყოფა** გაშვერა, განზიდვა, მოტანა, «მოდრეკა»: „მოყავ ჩემდა ჴელი შენი“ **ფს. 137,7**; „მოყო ჴელი სარკუმლით გამო“ **ქება, 5,4**; „მოყვენ თითნი შენნი და შემახენ აქა“ **ი. 20,27**; „არა მოყუეს ყური მათი“ pb.,—„არა მოიდრიკეს ყური მათი“ O, **იერემ. 34,14.**

**მოყოფა ყურისა** «ყურად ღება», ყურის მიპყრობა: „მოყავ ყური შენი ქველის-მოქმედი“ **რიფს. 18,5**; „ყური მოყავთ“ O,—„ყურად იღეთ“ pb., **იერემ. 8,6.** იხ. ჴელისა-მოყოფა.

**მოყოფილ-ი** «გარდასრული»: „მოყოფილ ხარ დღეთა“ M,—„გარდასრულ ხარ დღეთა“ G, **ისუ ნ. 13,1.** იხ. ყოფა.

**მოყრა** «დატევება», მოშვება, გაშორება: „მოყარნა თქუენ ზედა წარმართნი, დაშთომილნი ესე“ G,—„დაგიტევენ თქუენ ნათესავნი ესე დაშთომილნი“ M, **ისუ ნ. 23,4**; „მოჰყარე გონებაჲ შენი საქმისა მისგან“ **მ. ცხ. 106v.** იხ. გამოყრა.

**მოყრა** დადრეკა, მოკეცა: „უბრძანა ძმასა მას... მოყრაჲ ორმეოცდაათისა მუჴლისაჲ“ **მ. ცხ. 135r.** იხ. ყრა.

**მოყუარე** «მოყუასი», «მიყუარი», «საყუარელი», «მეგობარი»: „აღუთქუთ მე და მოყუარეთა ჩემთა“ O,—„აღუთქუთ მოყუასთა ჩემთა“ I, **I ეზრა 8,14**; „რაჲთა იჴსნე მოყუარენი (საყუარელნი Ⴂ) შენნი“ **ფს. 59,7**; „ვხადოდე მე მოყუარეთა (მიყუართა I) ჩემთა“ O, **გოდ. იერემ. 1,19**; „არა ხარ მოყუარე კეისრისაჲ“ DE,—„არა მიყუარ ხარ კეისრისა“ C, **ი. 19,12**; „უკუეთუ გლოცვიდეს... მოყუარე შენი“ G,—„უკუეთუ გლოცვიდეს... მეგობარი შენი“ pb., **II შჯ. 13,6**; „უკუეთუ ჰყუაროჰდეთ მოყუარეთა თქუენთა“ **მთ. 5.46**; „მტერნი ჩუენნი მოყუარე ჩუენდა ვქმნეთ“ **მ. სწ. 36,1.** იხ. ყუარება; გემოთ-მოყუარე, დედათ-მოყუარე, დღესასწაულის-მოყუარე, ვეცხლის-მოყუარე/-მოყუარული, თავის-მოყუარე, კაცთ-მოყუარე, კაცის-მოყუარე, მამლის-მოყუარე, მამლობის-მოყუარე, მართჳს-მოყუარე, მტერ-მოყუარე, ნოვაგთლობის... ნოვაგთ-მოყუარე, პატივის-მოყუარე, სასუმლის-მოყუარე, სიბრძნის-მოყუარე, სიტყუათ-მოყუარე, სტუმართ-მოყუარე, უდაბნოჲს-მოყუარე, უკეთურების-მოყუარე, უცხოთ-მოყუარე, ქმართ-მოყუარე, შვილთ-მოყუარე, შვილის-მოყუარე, შჯულის-მოყუარე, ცოდვის-მოყუარე, ცხორების-მოყუარე, ძმის-მოყუარე, ხუასტაგის-მოყუარე.

**მოყუარება** იხ. ყუარება; გემოთ-მოყუარება, დიდების-მოყუარება, ვეცხლის-მოყუარება, კაცთ-მოყუარება, მთავრობის-მოყუარება, სიბრძნის-მოყუარება, სტუმართ-მოყუარება, უცხოთ-მოყუარება, ძმათ-მოყუარება.

**მოყუას-ი** «მოყუარე», «თანა-სძალი», ამხანაგი, მახლობელი, თანატოლი: „აღუთქუთ მოყუასთა ჩემთა“ G,—„აღუთქუთ მე და მოყუარეთა ჩემთა“ O, **I ეზრა 8,14**; „მიიქცა მოყუასი შენი ერისა თჳსისა“ M,—„მიაქცია თანა-სძალმან შენმან ერისა მიმართ“ G, **რუთ 1,15**; „შეიყუარო მოყუასი შენი“ **მთ. 5,43**; „ავასხის მოყუასსა თჳსსა“ O, **ზირ. 29,1**; „მოყუასო ჩემო“ **ფს. 54,14**; „მოყუასსა შენსა ზედა გულმანკიერ ხარ“ **მ. სწ. 27,19.** იხ. მონა-მოყუასი, მოყუასება/მოყუსობა, მტერ-მოყუასი.

**მოყუასება** იხ. მოყუსობა.

**მოყუენა, მოყვენა** მოჭრა, მოკვეთა: „მოუყუნე ფრჩხილნი მისნი“ M,—„მოუყვნე ფრცხილნი“ G,—„მოჰყჳნო ფრჩხილნი“ pb., **შჯ. 21,12**; „არცა მოეყვნეს ფრცხილნი მისნი“ **II მფ. 19,24**, იხ. ყუენა, ყვენა.

**მოყურობა, მოყურება** «მეგობარ ქმნა»: „იმოყურნეს ჰეროდე და პილატე... რამეთუ წინა მტერ იყვნეს ურთიერთას“ C,—„იქმნნეს მეგობარ პილატე და ჰეროდე... რამეთუ პირველ მტერ იყვნეს იგინი“ DE, **ლ. 23,12**; „ემოყურების და შეუდგს მას“ **მ. სწ. 304,33.** იხ. მოყუარე; დამოყურება.

**მოყურძნა** დაკრეფა ყურძნისა: „მოჰყურძნიან მას ყოველნი თანა-წარმავალნი გზისანი“ **ფს. 79,13**; „მოჰყურძნნე შენ ვენაჴნი“ Ath.—**11,202v.** იხ. ყურძენი.

**მოყუსობა** მეგობრობა: „რომლისა თანა არს სიყუარული, არა ემოყუსების მზაკუვარსა“ **მ. სწ. 235,23.**

**მოყუსობა, მოყუასება** ამხანაგობა: „განვეშორნეთ მოყუსობასა ძჳრის-მოქმედთასა“ **მ. სწ. 150,26**; „რაჲ

მოყუასება (მოყუსობაჲ pb.) არს სიმართლისა და უშჯულოებისა?“ Q, II კორ. 6,14. იხ. მოყუასი.

**მოშავე** მობნელო: „მოშავე იქმნა ნიში იგი“ O, ლევიტ. 13,6. იხ. შავი.

**მოშენება** აშენება, დასახლება: „მოეშენა ქუეყანა ქართლისა“ ქ. ცხ. 239,4. იხ. შენება.

**მოშთობა** დახრჩობა: „მოაშთევს იგი“ მრთ. S. ოქრ.-მარხ. და თონ. 107,25; „მოიშთვის იგი მას (მდინარესა) შინა“ მ. სწ. 46,31. იხ. შთობა; შდრ. მომაშთობელი, მომშთუარი.

**მოშიშ-ი** მშიშარა, მხდალი; «გულმედგარი»: „აღიღეს სტეფანე კაცთა, მოშიშთა ღმრთისათა“ საქ. მოც. 8,2; „იყო ჭაბუკ და მოშიშ გულითა“ M, II ნშტ. 13,7; „ვინმე არს მოშიში გულითა, უკუნ იქეცინ“ M, მსჯ. 7,3; „რაჲსა ესოდენ მოშიშ ხართ?“ DE,—„რად ეგდენ გულმედგარ ხართ?“ C, მრ. 4,40. იხ. შიში; ღმრთის მოშიში.

**მოშიშება** შიში, მშიშრობა: „იაკობ მოშიშებით და სიმდაბლით წარდგა“ იპ. რომ.-კურთხ. ისაკ და იაკ. 32,5; „არა მომცა ჩუენ ღმერთმან სული მოშიშებისა“ II ტიმ. 1,7; „იგინი მოშიშებით გზრახვედ თქუენ“ I, დან. 13,57. იხ. მოშიში.

**მოშო(ვ)რება** განშორება, მოცილება: „მოეშორებიან ვნებანი სულისაგან მისისა“ მ. ცხ. 110v; „მოეშორნეს შფოთთა ეგჳპტისათა“ მ. ცხ. 76v. იხ. შო(ვ)რება.

**მოშრომება, მოშ(უ)რომა** გარჯა, შეწუხება; «შეურვება»: „რაჲსა მოაშრომებ მოძღუარსა?“ მრ. 5,35; „რაჟამს მოაშრო იგი სიტყჳთა მისითა“ M,—„ვითარცა შეაურვა მას სიტყუებითა თჳსითა“ G, მსჯ. 16,16; „მან მოაშრო მეფე იგი“ რიფს. 173,85; „არა მოშურეს ყოველი ესე ერი“ მ. ცხ. 88r. იხ. შ(უ)რომა.

**მოშუე** მოშვებული, დუნე, «მოდრეკილი»: „რომელთა ჴორცი ლბილ არს და მოშუე“ ბ. კეს. -ექუს.დღ. 97,28; „ყოველი მჴარი მოშუე“ pb.,—„ყოველი მჴარი მოდრეკილ“ O, ეზეკ. 29,18. იხ. შუება.

**მოშუება** მიშვება: „მოუშუას შენ ზედა ბრძოლაჲ“ მ. ცხ. 191r; „არა მოუშუებს ჩუენ ზედა ბრძოლათა“ მ. ცხ. 18r. იხ. მოშუე.

**მოშუნება** მოწონება: „რომელიმე ერთი უეჭუელად მოაშუნდეს“ მ. ცხ. 398r; „რომელი მოგაშუნდა ორთა ამათგან“ მ. ცხ. 71r. იხ. შუნება.

**მოშურნე** შურიანი, «ძჳრი», ავთვალი, «მოძნე»: „ღმერთი მოშურნე და შურის-მგებელი“ G, ნაუმ 1,2; „მოშურნე ვიყავ ღმრთისათჳს“ საქ. მოც. 22,3; „უმეტჱს მოშურნე ვიყავ მამულთა ჩემთათჳს მოძღურებითა“ გალ. 1,14; „ნუ ჰშჭამ კაცისა თანა მოშურნისა“ O, იგ. სოლ. 23,6; „კაცსა მოშურნესა რაჲ-მე უცნ ფასი?“ O,—„კაცისა ძჳრისაარა შუენიერ არს სიმდიდრე“ pb., ზირ. 14,3; „თუალი ბოროტი—მოშურნე პურისათჳს“ pb.,—„თუალი ძჳრი მოძნე არს ტაბლასა ზედა“ O, ზირ. 14,10; „საცემელმან მოშურნეთამან განაღნვნის თუალნი“ O, ზირ. 18,18; „მოშურნესა არასადა უხარინ წარმატებაჲ კაცისაჲ“ მ. სწ. 244,13. იხ. შური.

**მოშურნება** შურიანობა; შური: „ყური მოშურნებისაჲ ისმენს ყოველსა“ O, სიბრძ. სოლ. 1,10; „აღადგდეს გულის-წყრომითა მოშურნებისაჲთა და მოკლას იოსებ“ საკ. წიგნ. II 67,13. იხ. მოშურნე.

**მოშურომა** იხ. მოშრომება.

**მოჩუენება** «ჩუენება»: „მოუჩუენა მათ სახლები იგი საუნჯეთაჲ“ I,—„უჩუენნა მათ სახლნი იგი საუნჯეთაჲ“ O, ეს. 39,2; „მოჰნახვიდიან ხილნართა, მუნ მყოფთა მოუჩუენიან“ ი.-ე. 44,6. იხ. ჩუენება.

**მოჩჩუ(ება)** დარბილება, «დაჩჩუ(ება)»: „მოაჩჩუნეს სხეულნი მისნი ვითარცა ყრმისა ჩჩჳლისანი“ O,—„დაჩჩუ[ნ]ეს ჴორცნი მისნი ვითარცა ყრმისა“ pb., იობ 33,25. იხ. ჩჩუ(ება).

**მოცალე** უქმი, ცარიელი, მოცლილი: „გცალს და მოცალე ხართ და მისთჳს იტყჳთ“ O, გამოსლ. 5,17; „მოცალე არს მუცელი მაგისი“ ფლკტ. 155,15; „პოვის იგი, მოცალჱ და განშუენებული“ მთ. 12,44; „ჟამსა მოცალესა მოგიწოდო შენ“ საქ. მოც. 24,25; „განეშორე მრავალმეტყუელებასა, რომელი მოცალეთა მოუპოვებიეს“ მ. სწ. 290,18.

**მოცალედ** უქმად, უსაქმოდ: „რაჲსა სდგა შენ მოცალედ?“ გ˝ი 259r.

**მოცალება** სწრაფვა, მოცლა (საქმისაგან), მეცადინეობა, დროს პოვნა: „მოიცალეთ და გულისჴმაყავთ“ ფს. 45,11; „მოვიდეს, ოდეს მოიცალოს“ I კორ. 16,12; „ვერ მოვიცალე დაწერად“ მ. ცხ. 95v; „მოიცალა მან სმენად წიგნთა სალმრთოთა“ იზტ. 115,19; უცალოთა მათ საქმეთა შინა სოფლისათა მოიცალონ“ ბ. კეს.-ექუს. დღ. 52,2. „მოცალებაჲ არს დასაბამი ვნებისაჲ“ ბ. კეს.-ექუს. დღ. 103,14; „მოცალებაჲ უჴმს მისთჳს მრავალ ჟამ“ მ. ცხ. 100r; „რაჲთა შემძლებელ იქმნე მოცალებად და ტირილად ცოდვათა შენთათჳს“ მ. სწ. 285,35. იხ. ცალება.

**მოცალებულ-ი** უქმი, უსაქმო: „იყო მოცალებულ ვიდრე მეორედ წლადმდე“ O, II ეზრა 4,24.

**მოცალება** სიბრძნე, «გონება»: „მეცნიერებითა მოცალებისაჲთა გამოსახა იგი“ O,—„გამოცდილებითა გონებისა[ჲთა] გამოსახა იგი“ pb., სიბრძ. სოლ. 13,13.

**მოცალეობა** მოცლილობა, უსაქმობა; «უდებება»: „რომელი შეუდგეს მოცალეობასა, აღივსოს იგი სიგლახაკითა“ O,—„რომელი სდევნიდეს უდებებ[ა]სა, აღივსოს სიგლახაკითა“ pb., იგ. სოლ. 28,19. იხ. მოცალე.

**მოცემა** «გამოცემა», «მოსწავება», «განწირვა», მიცემა, გაცემა, გადაცემა, ჩუქება, ძღვნა: „რომელმან მოსცეს (გამოსცის pb.) თესლი მთესვარსა“ Q, II კორ. 9,10; „ვითარცა-იგი მომცეს ჩუენ“ DE,—„ვითარცა მოგუასწავეს ჩუენ“ C, ლ. 1,2; „მოგუცნა იგინი უფალმან, ღმერთმან ჩუენმან“ G,—„განწირა იგი უფალმან, ღმერთმან ჩუენმან“ M, II შჯ. 2,33; „მომცნე იგინი ჴელთა ჩემთა“ O, II მფ. 5,19.

**მოცემა** მიცემა, გამოსაღები: „არა დაწუხნის მოცემასა“ **თომა მოც. 15,31**; „რომლისაგან-იგი გამომავალ არიან ყოველნი მოცემანი მადლთანი“ **მ. ცხ. 428v.**

**მოცემულ-ი** მიცემული; ბოძებული: „მოცემულ არს ცნობად“ **მთ. 13,11**; „ჩუენდა მოცემულ არს ქუეყანაჲ დაპყრობად“ O, **ეზეკ. 33,24**; „მოცემულ იყო სიტყუაჲ უფლისა მიერ“ **ფლკტ. 135,18**; „ნუ დაივიწყებ ყოველსა მოცემულსა მისსა“ **ფს. 102,2**; „ესე მოცემული ღმრთისაჲ ვცან მე“ O, **ეკლ. 3,13.**

**მოცემულ-ი მოძღურება-ჲ** «მღდელთ-მოძღურება»: „ეპყრა მათ მოცემული იგი მოძღურებაჲ ხუცესთაჲ“ DE,— „უპყრიეს მათ მღდელთ-მოძღურებაჲ მღდელთა მათთაჲ“ C, **მრ. 7,3.** იხ. ცემა; შდრ. მომცემელი, მოსაცემელი, ნათლის-მოცემა, უქმოცემა, უქუმოცემა.

**მოცეცხლვა** «მოწუვა», «ცეცხლითა მოწუვა»: „მოცეცხლნა ჭუილნი კალოთაგან“ G,—„მოწუვა ჭუვილი ზჳნთაგან“ M, **მსჯ. 15,5**; „ეწოდა სახელი ადგილისაჲ მის მოცეცხლვა“ G,—„ეწოდა ადგილსა მას ცეცხლითა მოწუვაჲ“ pb., **რიცხ. 11,3.** იხ. ცეცხლი.

**მოცვა** «გარე-მოდგმა», «გარე-მოსხმა», «გარე-მოცვა», «შეპყრობა», შემორტყმა: „მოიცვეს (გარე-მოადგეს M) და უმზირდეს“ G, **მსჯ. 16,2**; „მოგიცვნენ თქუენ საზღვართა სამჴრით კერძო“ G,—„გარე-მოგესხნენ საზღვარნი ბღუარით“ pb., **რიცხ. 34,4**; „მიჴსენ მე მათგან, რომელთა მოუცავ (გარე-მოუცავ Ꮭ) მე“ **ფს. 31,7**; „მტერთა ჩემთა სული ჩემი მოიცვეს“ **ფს. 16,9**; „მოიცვნენ უბანნი მეტყუელთა“ O, **ეკლ. 12,5**; „სალმობათა მოიცვნენ პირისაგან შენისა“ G,—„სალმობამან შეიპყრნეს იგინი პირისაგან შენისა“ M, **II შჯ. 2,25**; „ალმურსა სიკუდილისასა მოუცავ მე ყოვლით კერძო“ **მ. სწ. 227,11**; „დიაკონთა მოეცვა საკურთჴეველი“ **ლიმ. 67,11.**

**მოცვა** მორტყმა: „მოცვით მომიცვეს მე“ * **235v.**

**მოცვულ-ი** გარემოდგომილი, ალყაშემორტყმული: „მოცვულ იყო ყოველი“ **სიბრძ. სოლ. 18,14**; „ვითარცა ქალაქი მოცვული“ I, **ეს. 1,8.** იხ. ცვა.

**მოცვალება** გადმონაცვლება, გამოცვლა, გადმოტანა: „სტიროდე გუშინდელსა, რამეთუ წარვიდა, და მოცვალე ჴმაჲ ტირილისა შენისაჲ დღესისა, რამეთუ წარმავალ არს“ **მ. სწ. 257,11**; „მოვცვალენ ნაწილნი წმიდისა ეფთჳმესნი ნათლის-მცემელისა ეკლესიით დიდსა ეკლესიასა ღმრთისმშობელისასა“ **ი.-ე. 54,25.** იხ. ცვალება.

**მოცთომა** შეცდომა, შეცოდება; მოცდენა: „მოსცთაოდესმე ძმაჲ, შორის კრებულსა მყოფი“ **მ. ცხ. 223v**; „იძლია აწ და მოსცთა“ **მ. ცხ. 229v**; „რაჲთა არა მოსცთენ საქმარსა თჳსსა“ **ბ. კეხ.-ექუს. დღ. 39,23.** იხ. ცთომა.

**მოცთუნება** დაბრკოლება, მოტყუება; მოცდენა: „მოგაცთუნე კანონისაგან შენისა“ **მ. ცხ. 321r**; „მომაცთუნა მე და განვაბნიე სიმდიდრჱ ჩემი“ **მ. ცხ. 323v**; „დაგიტკბობდეს საქმესა, რაჲთამცა მოგაცთუნა წიგნის კითჴვისაგან“ **მ. სწ. 74,25**; „ოცდაათი ანუ ორმოცი მუშაჲ არა მოაცთუნოს“ **ი.-ე. 48,22.** იხ. ცთუნება.

**მოცინარ-ი** ვინც იცინის: „მოცინართა თანა იცინოდე“ **მ. ცხ. 292r.** იხ. ცინ-.

* წყაროსათვის ადგილია დატოვებული (რედ.).

**მოციქულ-ი** «მიმთხრობი», დესპანი, გაგზავნილი: „მიუვლინნა მოციქულნი“ M,—„მიავლინნა მიმთხრობნი“ G, **მსჯ. 9,31**; „წარვიდეს მოციქულნი იგი იოვანესნი“ **ლ. 7,24**; „ვიდოდიან მოციქულნი მალენი“ I, **ეს. 18,2**; „მას ჟამსა წარავლინნა მოციქულნი ყოვლისა მიმართ სოფლებისა“ **რიფს. 163,22**; „არცა მოციქულმან, არცა ანგელოზმან... იჴსნნა იგინი“ I, **ეს. 63,9.** იხ. ციქუ-.

**მოციქულება, მოციქულობა**: „ბეჭედნი ჩემისა მოციქულებისანი თქუენ ხართ“ **I კორ. 9,2**; „არა არს მოციქულობაჲ დღესა ბრძოლისასა“ O, **ეკლ. 8,8**; „რაჟამს ესმა წინაწარმეტყუელსა მას მოციქულებაჲ იგი“ **მრთ. S. ოქრ.-მარხ. და იონ. 104,8.** იხ. მოციქული.

**მოცნება** მცნება: „ბარე სიტყჳთ მომიცნას და განუტეო“ **მ. ცხ. 215r.** იხ. ცნება.

**მოცოფება** მოგიჟიანება: „მოიცოფა თავი თჳსი“ O, **I მფ. 21,13**; „თავი მოეცოფა“ Ath.—**12,226v.** იხ. ცოფება/ცოფობა.

**მოცრევა** მობნევა, მოფანტვა; „მოაცრიეს (ნაცარი) წინაშე მეფისა“ **I, დან. 13,13.** იხ. ცრევა.

**მოცუმა**: „რომელნიმე მოკიდებულ არიედ ნამუსრევსა რასმე ნავისასა და ზე მოუცუმანედ წყალთა“ **მ. სწ. 117,18.** იხ. ცუმა.

**მოცურევა** «მოკუფხლვა», მოკრეფა: „არა უკუნ-იქცე მოცურევად უკუანა კერძოთა შენთა“ G,—„ნუ უკუნ-იქცევი მოკუფხლვად დაშთომილისა მის“ pb., **II შჯ. 24,20.** იხ. ცურევა.

**მოცხება** ცხება, წასმა: „მივიღებ წამალსა... და მოვსცხებ მას ფრთითა“ **მ. ცხ. 402r.** იხ. ცხება.

**მოცხრომა** დაცინვა, გაქირდვა, «ხარება»: „რომელსა მოსცხრებოდის წარწყმედული, არა უბრალო იყოს“ O,—„რომელი იხარებს წარწყმედულთათჳს, არა უბრალო იყოს“ pb., **იგ. სოლ. 17,5**; „უკუეთუ დაეცეს მტერი შენი, ნუ მოგცხრებინ“ O,—„უკუეთუ დაეცეს მტერი შენი, ნუ გიხარინ“ pb., **იგ. სოლ. 24,17**; „ნუ მოგცხრებინ ჩემი“ O,—„ნუ იხარებნ ჩემ ზედა“ G, **მიქ. 7,8**; „მომცხრებოდის, რაჟამს მოიწიოს თქუენ ზედა ჭირი“ O, **იგ. სოლ. 1,26.**

**მოცხრომით** «ზედ[ა]-მოხარულ»: „აღადგინეს შურისგებაჲ მოცხრომით გულითად“ O,—„აღადგინეს შურისგებაჲ ზედ[ა]-მოხარულ ყოვლითა სულითა“ pb., **ეზეკ. 25,15.** იხ. ცხრომა; შდრ. მომცხრომელი, მოსაცხრომელი.

**მოძაგე** მოძულე, ვისაც ეზიზღება: „ჯერ-არს, რაჲთა იყოს... მათა ფრიად მოძაგე“ **საკ. წიგ. II 77,5.** იხ. ძაგება.

**მოძაგება** «კიცხევა», შეზიზღება, შეურაცხყოფა; ძულება: „ყოველთა, რომელთა მიხილეს მე, მომიძაგეს მე“ Ꮯ,—„ყოველნი, რომელნი მხედვიდეს მე, მეკიცხევდეს მე“ Ꮭ, **ფს. 21,8**; „ფრიად მოვიძაგე ცხორებაჲ იგი მათი“ O, **ზირ. 25,3**; „ცოდვაჲ მოვიძულე და მოვიძაგე“ **ფს. 118,163**; „სიტყუაჲ წმიდაჲ მოიძაგეს“ O, **ამოს 5,10.**

**მოძაგება** ზიზღი: „უკუეთუმცა არა მეშინოდა მოძაგებისა და მოძულებისა, გამო-მცა-გიცხადენ თქუენ სხუანი საქმენი“ **მ. სწ. 262,29.**

**მოძაგებულ-ი** შეზიზღებული: „მოძაგებულნი იგი წარმართთაგან“ O, ეს. 49,7. იხ. ძაგება.

**მოძარცუვა** გაცლა, გახდა, ართმევა, მორღვევა: „გამოხუეწა იგი (ქუერთხი) იაკობ, ნაქურცენი მისი ნედლი მოსძარცუა“ დაბ. 30,37; „მოჰძარცუეთ სამოსელი თავისა მაგისაჲ“ ფლკტ. 146,9; „მოგძარცოს საბურველი იგი“ II კორ. 3,16; „მოსძარცუა ვინმე ვენაჴსა ღობე“ მ. ცხ. 79v; „მოსძარცუა უკუე წინამძღუარმან სა*ს მონაზონებისაჲ“ მ. ცხ. 177v. იხ. ძარცუვა.

**მოძება** მოგვრა, მოყვანა: „მოაძეთ ჴბოჲ იგი“ მრთ. A, ოქრ.-უძლ. შვ. 67; „რაჲთა მოაძოს კაცად-კაცადმან ზროხაჲ თჳსი“ O, I მფ. 14,34; „მოაძო აქლემებითურთ მონასტრად““ 368r. იხ. ძება.

[**მოძერწულ-ი**] იხ. ძერწვა; ვეცხლმოძერწული.

**მოძიება** «ძიება», მონახვა, ძებნა, პოვნა; «ზედ[ა]მიხედვა»: „მივიდეს კაპარნაუმდ მოძიებად იესუჲსა“ C,—„მოვიდეს კაფარნაუმდ და ეძიებდეს იესუს“ DE, ი, 6.24; „მოიძიენით ვირნი იგი“ I მფ. 9.3; „მოიძიეს ქალი ერთი ქმნულკეთილი“ IV მფ. 1,3; „მუნ დაჯდეს, ვიდრემდის მოვიძიო იგი“ O,—„მუნ დაჯდეს, ვიდრე არა ზედ[ა]-მივჰხედო მას“ pb., იერემ. 32,5; „მოვიძიენით ძმანი“ საქ. მოც. 21,4; „მოიძია ადგილი განშორებული“ მ. ცხ. 284v.

**მოძიება** «მოღება»: „იქმნა მადლი მოძიებისაჲ (მოღებისაჲ O) უფლისა მიერ“ I, I ეზრა 6,4. იხ. ძიება.

**მოძილ-ი** მძინარა, მთვლემარე: „შეიმოსის სამოსელი დაპებული ყოველმან მოძილმან“ O, იგ. ხოლ. 23.21; „ოდეს იხილის ძმათაგანი ვინმე უდბად და მოძილად ეკლესიისა ლოცვასა“ ი.-ე. 42,30; „მღჳძარჱ იგი მოძილსა მას განაფრთხობდინ“ Sin.—97.53v. იხ. ძილი.

**მოძინება** «მოხედვა», მონახვა: „რომელთა მოგუძინნეს ჩუენ მზემან აღმომავალმან“ C,—„რომელთა მომხედა ჩუენ აღმოსავალმან“ DE, ლ. 1,78. იხ. ძინება.

**მოძმე** «მეზობელი», ამხანაგი, მოსაზღვრე: „მოძმენი და რომელთა ეხილვა იგი პირველად... იტყოდეს“ DE,—„ხოლო მეზობელთა მათ და რომელთა ეხილვა იგი პირველ... იტყოდეს“ C, ი. 9,8; „ვიქმენ მე საყუედრელ მოძმეთა ჩემთაგან ფრიად“ ფს. 30,12; „მოძმე და მოყუასი მისი წარწყმდენ“ I, იერემ. 6,21; „ჰრული და ძილი—მოძმე სიკუდილისაჲ“ მ. ცხ. 30v; „ჰბანდენ ფერჴთა მოძმეთა თჳსთასა““ მ. ცხ. 34v; „რაჟამს იგი (ზღუაჲ) არა დაჰგუემნ მოძმესა მას თჳსსა—ქუეყანასა“ ბ. კეს.-ექუს. დღ. 61,7. იხ. ძმა; შდრ. თანა-მოძმე.

**მოძმეობა** მოსაზღვრეობა, მეზობლობა: „განთიადი კუალად მოძმეობაჲ არს ღამისაჲ დღესა თანა“ ბ. კეს.-ექუს. დღ. 38,26. იხ. მოძმე.

**მოძნაურ-ი** მოშურნე: „ხარ შენ (სული) მოძნაურ და მშურნე“ მ. სწ. 32.9. იხ. ძნ-.

**მოძნაურობა** მოშურნეობა: „არარამან დამაბრკოლა... უმეცრად შენდა შჯული ქრისტესი, გარნა უზომომან შენმან საკუთრებულმან ენებათა მიმართ და მოძნაურობამან შენმან მეცნიერებათა მიმართ თჳსისა ცხოველისათა“ ბალ. 102,10.

* წყაროსათვის ადგილია დატოვებული (რედ.).

**მოძნე** «მოშურნე»: „თუალი ძჳრი მოძნე არნ ტაბლასა ზედა და ჭუებულ იქმნის იგი განრისხებული ტაბლათა ზედა“ O,—„თუალი ბოროტი მოშურნე პურისათჳს და ტაბლასა თჳსსა ზედა მოკლებულ“ pb., ზირ. 14,10. იხ. ძნ-.

**მოძნელებულ-ი** მაგარი, მტკიცე: „რომელნი დაედგინნეს მეფესა ქალაქთა მათ მოძნელებულთა“ M, II ნშტ. 17,19. იხ. ძნელი.

**მოძო(ვ)ება** ძოვნა: „მოაძოვოს ყანაჲ ანუ ვენაჴი“ O, გამოსლ. 22,5; „ბრანგუმან მძჳნვარემან მოძოა იგი“ ფს. 79,14. იხ. ძოვება.

**მოძულე** მძულებელი: „კეთილსა უყოფდეთ მოძულეთა თქუენთა“ ლ. 6,27; „მოჰსრენ მოძულენი ჩემნი“ ფს. 17,41; „მოძულეთა შენთა აიღეს თავი მათი“ ფს. 82,3; „უკუეთუ იყოს კაცი მოძულე მოყუსისაჲ“ G, II შჯ. 19,11. იხ. ძულება.

**მოძულება** «ძულება», შეძულება, მოძაგება: „მოიძულო მტერი შენი“ მთ. 5,43; „არა მოიძულო (გძულდეს pb.) ძმაჲ შენი“ G, ლევიტ. 19,17; „მოიძულე სიცრუვჱ“ ფლკტ. 141,25; „მოაძულა და მონა ყო ძმისა“ მრთ. A, ბ. კეს.-მარხ. 53r; „მომაძულნის ჩუენ ეშმაკმან მოძღუარნი და მასწავლელნი ჩუენნი“ მ. სწ. 273,21; „მათ მოიძულეს, ხოლო მან შეიყუარნა“ მ. სწ. 70,12.

**მოძულება** სიძულვილი: „ვერ ჴელ-ეწიფების სოფელსა ამას მოძულებაჲ თქუენი“ ი. 7,7; „მოძულებაჲ ჴორცთაჲ“ მ. ცხ. 49r.

**მოძულებულ-ი** «საძულელი»: „იყავ შენ დატევებულ და მოძულებულ“ I, ეს. 60,15; „იყვნეთ თქუენ მოძულებულ ყოველთაგან“ მთ. 10,22; „ერთი მათგანი (ცოლთაგანი) მოძულებული (საძულელ pb.)“ G, II შჯ. 21,15. იხ. ძულება; ძმათ-მოძულება.

**მოძღოლა** «ძღოლა»: „ღმერთი მოუძღუა მას ეგჳპტით“ G,—„ღმერთი უძღოდა მას ეგჳპტით“ Fr., რიცხ. 24,8. იხ. ძღოლა.

**მოძღუანე** იხ. მოზღუანე.

**მოძღუანება** გაგზავნა, მირთმევა: „ადრე მომიძღუანოს იგი აქა“ მრ. 11,3; „ნუმცა მოგჳძღუანებს ჩუენ ზღუაჲ და ჴმელი სკორესა პატიოსანსა“ გრ. ანძ.-შობ. 295,3; „მოგჳძღუანა ჩუენ ფერად-ფერადი საჭმელი ტაბლისაგან მისისა“ საკ. წიგ. II 103,9; „ყოველივე მომიძღუანა და მივართუ პიტიახშსა“ შუშ. VII, 38. იხ. ძღუანება.

**მოძღუარ-ი** «მასწავლელი», «ჰრაბბონი»: „ურჩულოებისა მოძღუარო“ B,—„ურჩულოებისა მასწავლელო“ A, ხბხტ. 131,17; „ჰრქუა მას: მოძღუარ“ DE,—„ჰრქუა მას: ჰრაბბონი“ C, მრ. 10,51; „აღწერა ამბა იოვანე, მოძღუარმან სოფრონი იერუსალჱმელ პატრეაქისამან“ ლიმ. 1,6; „კითხვა-მიგებაჲ მოძღურისა და მოწფისა მიერ“ H—622,43r. იხ. ძღუანვა; შდრ. ატიანთ-მოძღუარი, ეზოჲს-მოძღუარი, კეთილის-მოძღუარი, მენავეთ-მოძღუარი, მეპურეთ-მოძღუარი, მესაპყრობილეთ-მოძღუარი, მზარაულთ-მოძღუარი, მღდელთ-მოძღუარი, მწიგნობართ-მოძღუარი, ნიორაკთ-მოძღუარი, შჯულის-მოძღუარი, ცრუ-მოძღუარი, ხუროთ-მოძღუარი, ჭელოვანთ-მოძღუარი.

**მოძღუნება** ჩუქება, ძღვნა, მინიჭება: „ღმერთი მომიძღუნებს მე ჟამითი-ჟამად საზრდელსა“ მარკ. 250r.

„უჩუენეს მათ ყოველი იგი **მოძღუნებული** იოსების მიერ“ **საკ. წიგ. II 74.37.** იხ. ძღუენი.

**მოძღურა** «სწავება», სწავლა: „შენცა გუ მოძღური ჩუენ?“ C,—„შენ გუასწავებ ა ჩუენ?“ DE. **ი. 9,34**; „ჰმოძღურიდა ძმათა“ **მსკ. 30.8**; „ვჰმოძღურით ყოველსა კაცსა ყოვლითა სიბრძნითა“ **კოლ. 1,28.**

**მოძღურეულ-ი** სწავლებული: „იყო შენ მოძღურეულ ჭეშმარიტად“ **O. ზირ. 42,8.**

**მოძღურება, მოძღურობა** «სწავება», წვრთნა: „იყო მოძღურებად მათა, ვითარ ჴელმწიფე“ C,—„ასწავებდა მათ, ვითარცა-იგი ვის აქუნ ჴელმწიფებაჲ“ **მრ. 1,22**; „რაჲთა სხუათაცა უმოძღურო“ **I კორ. 14.19**; „რომელმან გუასწავე და გჳმოძღურე“ **რიფს. 169,14**; „რომელი წერილთა მოძღურობს, ნუმცა ურჩ არს იგი წერილთა სიტყუასა“ **მ. სწ. 72,31.**

**მოძღურება, მოძღურობა** «სიტყჳსა სწავლა», «სწავლა», «მცნება»: „რაჲ არს ახალი ესე შენ მიერ თქუმული მოძღურებაჲ?“ Ⴂ,—„რაჲ არს ახალი ესე შენმიერი სიტყჳსა სწავლაჲ?“ Ⴀ, **საქ. მოც. 17.19**; „სწავლად მოსრულ ვარ და არა მოძღურებად“ **მ. ცხ. 327r**; „გიპყრიეს მოძღურებაჲ (სწავლაჲ C) კაცთაჲ“ **მრ 7,8**; „რაჲთა მოძღურებაჲ (მცნებაჲ C) თქუენი დაამტკიცოთ“ **მრ. 7,9**; „ასწავებენ მოძღურებასა“ **მთ 15,9**; „განკჳრვებულ იყო მოძღურებასა მისსა“ **მრ 11,18**; „მოძღურებამან შენმან გამსწავლა მე“ **ფს. 17,36**; „მოძღურებაჲ თქუენ არა შეიწყნარეთ“ **I, იერემ. 2,30**; „გამოუჩინოს მას სწავლებაჲ მოძღურებისა მისისაჲ“ **O, ზირ. 39.11**; „უკუეთუმცა დღეს იჴმევდილა შენ გარეშესა მას მოძღურებასა ფილოსოფოსთასა. მრავალიმცა მომეწერა შენდა“ **მ. სწ. 110 30**; „ყოველნი მოძღურობასა ვეძიებთ, ყოველნივე განგებასა ვლამით“ **მ. სწ. 267.1.** იხ. მოძღუარი; შდრ. მოცემული მოძღურებაჲ, მღდელთ-მოძღურება, ხუროთ-მოძღურება.

**მოწაბლე**: „კაცი იყო ჭაბუკი ჰასაკითა, მოწაბლე თმითა“ **H—341,91.** იხ. წაბლი.

**მოწადილ-ი** სურვილი, ნდომა: „მოსწადდა კაცსა მას განკაზმაჲ მისი“ **მ. ცხ. 202v.** იხ. წადილი.

**მოწამე** მოწმე: მარტვილი; «წამება»: „პირითა მოწამეთა ორთაჲთა ანუ სამთაჲთა დამტკიცნეს ყოველი სიტყუაჲ“ **მთ. 18.16**; „რომლისა ვართ ჩუენ ყოველნი მოწამე“ **საქ. მოც. 2.32**; „მოიყვანნენ მოწამენი იგი მათნი და განმართლდედ“ **I, ეს. 43,9**; „მოვიდა მოწამედ (წამებად C), რაჲთა წამოს ნათლისა მისთჳს“ **ი. 1,7**; „ჰრქუა ნეტარსა მას მოწამესა“ **თევდ. 6.33.** იხ. წამება; შდრ. მთავარმოწამე, პირველმოწამე, ცრუმოწამე.

**მოწამება** მოწმეობა: „ამას კაცსა ნამარხევად მიგითუალეე... მოწამებითა ღმრთისაჲთა“ **მ. სწ. 291,19.** იხ. მოწამე.

**მოწამლე, მეწამლე** მისანი, «მწამლველი»: „ვიყო... [illegible]... მოწამლეთა მათ ზედა“ O,—„ვიყო მე მოწამე [illegible] მწამლველთა ზედა“ pb., **მალ. 3,5**; „კაცის-მკლველ მოწამლე, რომელი არა ღირს ხარ ცხოვრებად“ **[illegible] 340v**; „საცთურითა ეშმაკისაჲთა მოცულ იყუნეს მეწამლენი გრძნეულნი“ **საკ. წიგ. II 69,6**; „არა არს მოგუ, არცა გრძნეულ, არცა მოწამლე“ **H—341,409.** იხ. წამალი.

**მოწაფე** შეგირდი: „წარავლინნა ორნი მოწაფეთა თჳსთაგანნი“ **C, მთ. 21.1**; „ჰკითხვიდეს მას მოწაფენი“ **ლ. 8.9**; „მოწაფე ხარ ამის მოძღურისაჲ“ **მ. სწ. 71,22.** იხ. დამოწაფება (-ული), მომოწაფება.

**მოწაფება** იხ. მოწაფე.

**მოწევნა** «შემთხუევა», «დაჴდომა»; «მოსლვა», «მოჴდა», «მოხება», «მოწიფება», «მოახლება», მოვლინება; დაწევა: „რაჟამს მოიწიოს (შეემთხუიის C) ჭირი“ **მრ. 4,17**; „მოწევნულ არს მათ ზედა ბოროტი“ M,—„დაუჴდა მათ ზედა სიბოროტე“ **მსჯ. 20,41**; „მოიწინეს (მოვიდეს DE) მოწაფენი მისნი“ **ი. 4,27**; „მოუვლინა... რაჲთა მოაწიოს სიცრუვისა მისთჳს შურისგებისა“ pb.,—„მიავლინა... მოჴდად უსამართლოებაჲ“ **G, მსჯ. 9.24**; „მოძიიწიოს რაჲ სიტყუაჲ ჩემი“ pb.,—„უკუეთუ მოგეწიფოს სიტყუაჲ ჩემი“ **G, რიცხ. 11,23**; „მოიწია ჟამი ნაყოფისაჲ“ DE,—„მოეხო ჟამი ნაყოფისაჲ“ **C, მთ. 21.34**; „ვითარცა მოიწია (მოეახლა Ⴂ) ჟამი იგი აღთქუმისაჲ“ **საქ. მოც. 7,17**; „არცა მოიწიოს ჩუენ ზედა ბოროტი“ **O, ამოს 9,10**; „ვითარცა მპარავი ღამისაჲ. ეგრეთ მოიწევის“ **I თეს. 5,2**; „მოიწევის რისხვაჲ ღმრთისაჲ“ **კოლ. 3,6**; „მოაწიე ამათ ზედა ცოდვაჲ დიდი“ **O, გამოსლ. 32 21**; „მოიწიოს მათ ზედა ვითარცა საქმჱ მართალთაჲ“ **O, ეკლ. 8 14**; „ჩემდავე მოაწიე“ **რიფს. 166.69**; „მაშინ მოგუეწია იგი უკუანა ჩუენ“ **საკ. წიგ. II 125,21.**

**მოწევნა** მოსვლა: „გონიერი იგი მოწევნასა ბოროტისასა დაეფარა“ **O, იგ. სოლ. 27.12**; „ნეტარ არს მისა, რომელმან მოიგოს ზეთი პირველ ღამისა მოწევნამდე“ **მ. სწ. 250,15**; „გითხრედ შენ, რაჲ-იგი მოწევნად არს შენ ზედა“ **I, ეს. 47,13**; „რომელ მოწევნად არს ჩუენ ზედა“ **რიფს. 170.8.**

**მოწევნად-ი** მოსასვლელი, მომავალი, რაც ელის: „რომელ-იგი იგავ იყო ჟამისაჲ მის მოწევნადისაჲ“ **ჰებრ. 9,9**; „გამოვიხატოთ... დღე იგი მოწევნადი, საშინელი განკითხვისაჲ“ **მ. სწ. 168,18.**

**მოწევნულ-ი** თავსდატეხილი, მოსული, მოახლებული: „მოწევნულ არს... სასუფეველი იგი ღმრთისაჲ“ **მთ. 12,28**; „ჟამი მოწევნულ არს“ **ლ. 21,8**; „არარად შეჰრაცხეს ყოველივე მოწევნული ძჳრ-ძჳრთა მათ ბოროტთა“ **ვრდ. 86,6**; „მოწევნულ არს თანამდებთა ჩემთა მიმჴდელი“ **მ. სწ. 202,28.** იხ. წევნა.

**მოწერა** «აღწერა», შელესვა; მოხატვა, მოჭრელება: „მოწერედ იგი წინაშე ჩემსა“ G,—„აღწერედ იგი წინაშე ჩემსა“ **M. ისუ ნ. 18.4**; „მოსწერდეს მისა, ვითარცა მამისა“ **მრთ A, ანტ. დ. 82**; „მოწერა იგი წარნაქითა“ **O, სიბრძ. სოლ. 13,14**; „ვინ მოწერნა ცანი ესევითარითა ყუავილითა“ **ბ. კეს.-ექუს. დღ. 77,15.**

**მოწერილ-ი**: „განვისუენებდეთ ტაძარსა... სოფიოჲთა მოწერილთა, მაოცნებელთა თუალთაჲსა“ **A—92,234.** იხ. წერა.

**მოწესა** მოწოდება: „მოუწესნ თანა-წარმავალთა“ O, **იგ. სოლ. 9,15**; „რომელი მოუწესს წყალთა ზღჳსათა“ O, **ამოს 5,8**; „მოუწესნ მამალსა თჳსსა“ **ოქრ.-გურიტ. 225,4**. იხ. წესა.

**მოწესე** მონაზონი, ბერი: „ბრძანა ყოველთა მოწესეთა და მღდელთაჲ, რაჲთა არავის ჰქონდეს მათ ზედა უფლებაჲ“ **ბალ. 139,27**; „შეკრიბნეს მას შინა მონაზონნი და მოწესენი“ **ი.-ე. 14,35**. იხ. წესი.

**მოწესეობა** შემონაზვნება, ბერად შედგომა: „რომელნი... წარვიდეს და მოწესეობდეს“ **ოხკ. 10,8**. იხ. მოწესე.

**მოწესე-ქმნულ-ი** შემონაზვნებული: „ახოვანნი... რომელთაჲ პირველი მათი იყო წმიდაჲ ოსკე... მოწესექმნულნი“ **მხკ. 24,5**. იხ. ქმნული.

**[მოწთოლვა]** იხ. წთოლ(ვ)ა; მომწთოლ(ვ)არე.

**მოწიალება** «წიალ მოსლვა», გარდასვლა: „მოწიალდით ქუეყანად სამკჳდრებელისა უფლისა“ C,—„წიალ მოვედით ქუეყანასა ამას სამკჳდრებელისა უფლისასა“ M, **ისუ ნ. 22,19**. იხ. წიალი; გამოწიალება.

**მოწითანე** წითელი: „სხუათა თუალებსა ხედვიდა მოწითანედ და სისხლის-ფერად“ **მ. ცხ. 415r**. იხ. წითელი.

**მოწითლე** «მომწითურე»: „და არს თმა მოყჳთლო, გინა მოწითლე მწულილი“ pb.,—„არს... თმაჲ მომწითურე... სპეტაკად“ G, **ლევიტ. 13,30**. იხ. წითელი.

**მოწილვა** «მოსთულება», მოკრეფა: „მოვწილე ზმორი საკუმეველითურთ ჩემით“ O,—„მოვისთულე მური ჩემი ნელსაცხებლით ჩემითურთ“ M, **ქება 5,1**; „ყოვლისა თივისა წინა მოიწილოს“ O, **ზირ. 40,16**; „მწუანესა მტილისასა მოსწილვიდა ძირისაგან“ H—**341,459**. „მნებავს **მოწილვად** ვარდი იგი სათნოვებათა მათთაჲ“ **ლიმ. 1,24**. იხ. წილვა.

**მოწიფება, მომწიფება,** «მოწევნა», მოსწრება; შემოსვლა, დამწიფება; «მწიფოვა»: „უკუეთუ მოგეწიფოს სიტყუაჲ ჩემი“ G,—„მო-ძი-იწიოს რაჲ სიტყუაჲ ჩემი“ pb., **რიცხ. 11,23**; „მომეწიფნეს მე დღენი სიგლახაკისანი“ O, **იობ 30,27**; „მომეწიფნეს მე მახენი სიკუდილისანი“ **ფს. 17,6**; „უგრძნულად მოხუედით და განუმზადებელსა მომეწიფენით“ **მ. სწ. 99,7**; „ოდეს მოიწიფის (ხილი)... მოჰნახვიდიან ხილნართა“ **ი.-ე. 44,5**; „არა აქუს ნებაჲ, რაჲთამცა მომწიფნა კეთილად“ **საკ. წიგ. II 50,16**; „მომწიფდეს ყურძენი თესლსა შინა“ G,—„მწიფოოდის ყურძენი თესლსა შინა“ I, **ამოს 9,13**. იხ. წიფება.

**მოწიწება** შიში და კანკალი: „მოწიწებით ვევედრებოდით... ღმერთსა“ **მ. ცხ. 40r**; „მოწიწებით აიძულებდა მას“ **ი.-ე. 24,31**. შდრ. წიწვა.

**მოწლე** მოწყალე: „ვითარცა მოწლესა დედასა... შეჰვედრა მას“ **ოქრ.-მარხ. და იონ. 101,26**.

**მოწლედ** მოწყალებით, სიყვარულით: „მოწლედ მომიკითხის“ **მ. ცხ. 60r**; „მოწლედ ასტუმრნა“ **მ. ცხ. 71r**; „მოწლედ მოიკითხავნ“ **ი.-ე. 50,9**; „მოწლედ ევედრებინ მას“ **მ. სწ. 250,5**. იხ. წლ-.

**მოწლება, მოწლეობა** «მოწყალება»: „მოწლებითა წყალობისა ღმრთისა ჩუენისაჲთა“ C,—„მოწყალებითა და წყალობითა ღმრთისა ჩუენისაჲთა“ DE, **ლ. 1,78**; „რაჟამს ესმის ჴმაჲ იგი, სურვიელითა მით მოწლებისაჲთა მოისწრაფის“ **მრთ. S, ოქრ.-გურიტ. 225,6**; „ნუ შეუშუებ მათთჳს მოწლებასა გულად შენდა“ **მ. ცხ. 42r**; „მადლსა მისცემდა მისა მიმართ მოწლეობისა მისისათჳს, ვითარცა მამასა და მამამძუძესა“ **შუშ. XVIII, 3**. იხ. წლ-.

**მოწმედა** «მოხუეტა», გაწმენდა: „მოწმიდონ იგი და წყლითა განრცხან“ G,—„მოხუეტენ იგი... და გამოირცხენ წყლითა“ O, **ლევიტ. 6,28**. იხ. წმედა; შდრ. მოსაწმედელი.

**მოწოდება** «მოხადა», «მიხადა», «წოდება», დაძახება; შეკრება: „მოუწოდეთ ქორწილსა ამას“ DE,—„მოხადეთ ქორწილსა ამას“ C, **22,9**; „მოუწოდეს სამსონს სახლისაგან საპყრობილისა“ M,—„მიხადეს სამფსონი სახლით კრულთ-სამცველოსაჲთ“ G, **მსჯ. 16,25**; „მოუწოდა მას მსგავსად წესისა თჳსისა“ I,—„უწოდა მას შემდგომად მისა“ O, **ეს. 41,2**; „მოუწოდა მთავართა თჳსთა“ O, **I ეზრა 3,1**.

**მოწოდება** მოყვანა: „ბრძანა მოწოდებაჲ მამისაჲ“ **ფლკტ. 138,34**.

**მოწოდებულ-ი**: „იქმნა შეწყნარებულ... ნათესავთა შორიელთა მოწოდებულთა“ **იპ. რომ.-კურთხ. მოს. 190,7**. იხ. წოდება; შდრ. მომწოდებელი.

**მოწონა** «აღწონა გონებასა», განჭვრეტა: „მოწონე გზაჲ“ G,—„აღიწონე გონებასა შენსა გზაჲ იგი მისი“ M, **II შჯ. 19,3**. იხ. წონა.

**მოწრაფე, მოსწრაფე** სწრაფი, ჩქარი; «კადნიერი», ბეჯითი, გულმოდგინე: „მოწამესა მოწრაფესა აქუს ენაჲ ცრუჲ“ O, **იგ. სოლ. 12,19**; „იყავ მოწრაფჱ მორჩილებად“ O, **ზირ. 5,13**; „მოწრაფჱ ენითა საძულელ იქმნის“ O,—„კადნიერი სიტყუათა შინა თჳსთა საძულელ იქმნების“ pb., **ზირ. 9,25**; „იყავნ ყოველი კაცი მოსწრაფჱ სმენად“ **იაკ. 1,19**; „რომელი მოსწრაფე და გულს-მოდგინე არნ“ **ოქრ.-მარხ. და იონ. 103,6**; „იყო ვინმე ძმაჲ სკიტეს მოსწრაფე მსახურებასა შინა თჳსსა“ **მ. ცხ. 297v**; „რომელი მოწრაფე იყოს ძჳრსა“ O, **ზირ. 12,3**.

**მოწრედა** გამოცლა, «აღმოვსება»: „რომლითამცა მოსწრიდა წყალი მცირედ“ O,—„რომლისა მიერ აღმოივსო მცირედი წყალი“ pb., **ეს. 30,24**. იხ. წრედა.

**მოწრფებულ-ი** «წყლტუ»: „მოვსცე იგი კლდედ მოწრფებულად, საჴმობელად ბადეთა იყოს შორის ზღუასა“ O,—„მივსცე იგი წყლტუ კლდეობად, საშრობლად ბადეთა იყოს შორის ზღჳსა“ pb., **ეზეკ. 26,5**. იხ. წრფელი.

**მოწუევა**: „არა ნესტუებითა და წინწილაჲთა მოაწუევდეს კაცთა“ Ath.—**12,161v**. იხ. წუევა.

**მოწუელა** მოწველა: „მოწუელის სძჱ, და იქმნა ერბო“ O, **იგ. სოლ. 30,33**. იხ. წუელა.

**მოწუვა** «მოცეცხლვა», «შეწუვა»; «მოალვა»: „მოწუ-

ვა ჭუვილი“ M,—„მოცეცხლნა ჭუილნი“ G, **მსჯ. 15,5.** „**მოწუვასა** მას და განცდასა... განაძჳნეთ უფალი“ G,— „შეწუვითა მით და განცდითა... განრისხნა უფალი ღმერთი თქუენი“ **pb., II შჯ. 9,22.** „ზორბი მოწუვა და ჭევნი არანისანი დაამტკიცნა დამკჳდრებად“ pb.,—„ზოოვი მოალა და ნაღუარევნი არინისანი... დაუმტკიცნა დამკჳდრებად“ G, **რიცხ. 21,14.** იხ. წუვა; შდრ. მომწუარი; ცეცხლით-მოწუვა.

**მოწუვილ-ი** «მომწუარი»: „ყოველნი ქალაქნი მოწუვილ იყვნეს“ O,—„ყოველნი ქალაქნი მომწუარ იყვნეს ცეცხლითა“ **I, იერემ. 4,26.**

**მოწურვა** გამოწურვა, გამორწყვა: „მოწურა (ზუზლაჲ) თჳსისა მის მომკუდრისა ბუდისაგან“ **ფლპ. მოც. 6,21.** იხ. წურვა.

**მოწურთა** გაწვრთნა, განსწავლა: „მოწუართენით ყრმანი... რაჲთა არა ყრმათა მოგწუართნენ თქუენ“ **მ.ცხ. 275r;** „ზოგი მათგანი მოიწუართების საჭმარად მონადირეთათჳს“ **გრ. ნოს.-კაც. აგებ. 154,8.** იხ. წურთა.

**მოწყალე** მწყალობელი: „იყვენით თქუენ მოწყალე“ **ლ. 6,86;** „მოწყალე არს და მწყალობელ უფალი, ღმერთი ჩუენი“ **M, II ნშტ. 30,9;** „ნეტარ იყვნენ მოწყალენი, რამეთუ მათ წყალობაჲ პოონ“ **თეკ. 94,6.** იხ. წყალ-.

**მოწყალება** «წყალობა», «მოწლება»; სიბრალული: „ნუ განმაშორებ მოწყალებათა (წყალობასა Ꮳ)“ **ფს. 39,12;** „მოწყალებითა და წყალობითა ღმრთისა“ DE, — „მოწლებითა წყალობისა ღმრთისა“ **ლ. 1,78;** „მოიჴსენე მოწყალებათა შენთაჲ, უფალო, და წყალობანი შენნი“ Ꮭ,—„მოიჴსენენ, უფალო, წყალობანი შენნი და შეწყნარებანი შენნი“ **Ꮳ, ფს. 24,6;** „მრავალ არიან მოწყალებანი მისნი“ **M, I ნშტ. 21,13;** „წყალობასა და მოწყალებასა ჰყოფდით“ **O, ზაქ. 7,9;** „მოჰფინე... მოწყალებაჲ შენი განუზომელი“ **ფლპ. მოც. 7,24;** „ვერ დავაყენო მოწყალებაჲ ჩემი მათგან“ **ფლკტ. 146,28;** „მოწყალებამან მიუტევნის ცოდვანი“ **O, ზირ. 3,33.** იხ. მოწყალე.

**მოწყდომა** «მოსრვა», «მოკუდომა», «წარწყმედა»: „რაჲთა მოვსწყდეთ ჩუენ და საცხოვარი ჩუენი“ G,— „მოსრვად ჩუენდა და საცხოვარი ჩუენი“ **pb., რიცხ. 20,5;** „მოწყდეს წინაშე ღმრთისა“ O,—„მოკუდეს წინაშე უფლისა“ **G, ლევიტ. 10,2;** „მოწყდენ სიყმილითა იგინი“ **O, ივდ. 7,14;** „მახჳლითაცა მოწყდეს (წარწყმდენ DE)“ **მთ. 26,52.** იხ. წყდომა; შდრ. მომწყდარი.

**მოწყდომა** მოწყვეტა: „დადგა ეგრე დამოკიდებული შიმთვილსა შინა, ვიდრე განსივნა და მოსწყდა ქუეყანად“ **Aih.—11,89 r.** იხ. წყდომა.

**[მოწყე]** იხ. გულმოწყე.

**მოწყენა** იხ. წყენა; შდრ. მოსაწყინელი.

**მოწყვა** მიზომვა: „რომლითა საწყაულითა მიუწყოთ, მოგეწყოს თქუენ“ **მთ. 7,2.** იხ. წყვა.

**მოწყინე** გაბეზრებული, მობეზრებული: „რაჲთა არა მოწყინე და სულმოკლე იქმნეს“ **მ. ცხ. 196v;** „რაჲთა მიეთმინო და არა მოწყინე ვიქმნე“ **მ. ცხ. 369v;** „ნუ იქმნები მეშაკ მცონარ და მოწყინე“ **მ. სწ. 13,23** იხ. წყინება.

**მოწყინება** მობეზრება, შეზიზღება: „მოეწყინა ჩემ თანა სულსა ჩემსა“ **ფს. 142,4;** „ბოროტი მას არა მოეწყინა“ **ფს. 35,5;** „წინათა მათ მამათა ჩუენთა მეფეთა მოაწყინეს“ **რიფს. 166,19;** „ვითარ არა მოვიწყინო სოფელი ესე, რამეთუ იგი მოიწყინებს მოყუარეთა მისთა“ **ბალ. 106,37;** „მოიწყინნა ქუეყანამან მსხდომარენი იგი მას ზედა“ **G, ლევიტ. 18,25;** „მოიწყინოთ წინაშე პირსა მათსა უშჯულოებათა შინა თქუენთა“ **O, ეზეკ. 36,31;** „არა მოიწყინა და არცა დაეყენა იგი დღითი-დღედ მოძღურებისაგან“ **ლიმ. 81,32.**

**მოწყინება** მობეზრება, გულგატეხილობა: „მოწყინებასა შევარდა ფიცხელსა“ **მ. ცხ. 67r;** „სულისა მის წილ მოწყინებისაჲსა“ **I, ეს. 61,3.** იხ. წყინება; შდრ. მომაწყინებელი, მოუწყინებელი.

**მოწყინებულ-ი** მობეზრებული: „სულმან მოწყინებულმან ღაღად-ყყავ შენდამი“ **O, ბარ. 3,1.** იხ. მოწყინე.

**მოწყლვა** «მოკუდომა», დაჭრა, დაკოდვა: „რომელი მოიწყლა მადიანიტიდსა თანა“ G,—„რომელ მოკუდა მადიანიტელისა თანა“ **Fr., რიცხ. 25,14;** „ვერ მოწყლას იგი მშჳლდმან რვალისამან“ **O, იობ 41,19;** „მოიწყლა გული მისი და შეელმა ფრიად“ **მ. ცხ. 81r;** „ფიცხლად მოწყლა (ჯორმან) წმიდაჲ იგი“ **ი.-ე. 48,32.**

**მოწყლულ-ი** «მოკლული», «წყლულება»: „სახლი დედაკაცისაჲ მის მადიამელისა მოკლულისა (მოწყლულისაჲ G)“ **pb., რიცხ. 25,15;** „აჰა მუნ მოწყლულნი მახჳლისანი“ O,—„აჰა წყლულებანი მახჳლისანი“ **pb., იერემ. 14,18.** იხ. წყლვა; შდრ. მომწყლველი, მოუწყლველად.

**მოწყნარება** იხ. მოსაწყნარებელად.

**მოწყობა:** „ვერ მოიწყვის თიჴამან წერილი, გარნა ბეჭდისა მიერ“ **გრ. ნოს.-კაც. აგებ. 219,13.** იხ. წყობა.

**მოწყუედა** «მოკლვა», «დაჭრა», «მოსრვა», «მოკუდინება», მოსპობა; მოწყვეტა: „ყოველმან, რომელმან მოგწყჳდნეს თქუენ“ DE,—„ყოველი, რომელი მოგკლვიდეს თქუენ“ **C, ი. 16,2;** „მოწყჳდნა ზებედე და სალმანა“ M,—„მოსრნა ზებედე და სალმანა“ **G, მსჯ. 8,21;** „მოვწყჳდნეთ იგინი“ M,—„მოვაკუდინნეთ იგინი“ **G, მსჯ. 20,13;** „მოწყჳდა ყოველი ყრმები“ **მთ. 2,16;** „მოსწყუედდეს მათ და სდევნიდეს“ M,—„დამჭრელნი მათნი სდევდეს“ **G, ისუ ნ. 11,8;** „მოწყჳდენით წინაშე ჩემსა“ **ლ. 19,27;** „უბრძანო მახჳლსა და მოვწყჳდნე იგინი“ **O, ამოს 9,4;** „პირითა მახჳლისაჲთა მოწყჳდენით იგინი“ **მსკ. 33,18;** „ნაყოფი მოსწყჳდა რომლისავე ხისა ნაყოფიერისაჲ“ **საკ. წიგ. II 136,1.**

**მოწყუედა** «მოსრვა»; მოცილება, მოკვეთა; «მოსრულება»: „მოწყუედად ჩუენდა“ pb.,—„მოსრულებად ჩუენდა“ **G, II შჯ. 1,27;** „განამრავლეს... მოწყუედაჲ ყოველთა ქრისტიანეთაჲ“ **ბალ. 18,4;** „იყო მოწყუედასა (მოსრვასა I) მას მათსა“ **O, ეზეკ. 9,8;** „ყრმისა მოწყუედაჲ ძუძუჲსაგან“ **მ. ცხ. 147r;** „მოსწყჳდეს ყრმაჲ ძუძუსა“ **მ. ცხ. 149r.** იხ. წყუედა; შდრ. **მომწყუედელი, მოუწყუედელად.**

**მოწყურება** «შეწყურება», «წყურილი», «წყურება»: „მოეწყურა ფრიად“ G,—„შეეწყურა მას ფრიად“ M, **მსჯ. 15,18**; „ოდეს გწყუროდის“ M,—„ოდეს მოგეწყუროს“ G, **რუთ 2,9**; „რამეთუ მომეწყურა“ G,—„რამეთუ მწყურის“ M, **მსჯ. 4,19**. იხ. წყურილი.

**მოჭალაკე** კუნძულის მცხოვრები: „გჳთხრობენ... მოჭალაკენი იგი სხუათათჳს“ **ბ. კეხ.-ექუს. დღ. 98,12**. იხ. ჭალაკი.

**მოჭდობა**: „ჴელნი მისნი მოეჭდვნეს მუჴლთა თჳსთა“ Sin.—**11,84v**. იხ. [ჭდობა]; ჴელმოჭდობა.

**მოჭე** საფეხური: „იყო მოჭედ მსგავსად კიბისა“ **ფლპ. მოც. 8,33**.

**მოჭედა**

**მოჭედილ-ი**: „ზარხუდ მოჭედილი“ **წყრსთ. ოთხ.** იხ. ჭედა.

**მოჭედინება**: „ესე ოთხთავი... მოვაჭედიე... თუალითა და მარგალიტითა“ **წყრსთ. ოთხ.** იხ. ჭედინება.

**მოჭიმულ-ი** შებოჭილი, შეკრული: „შეკრულ არიან და მოჭიმულ. . და არა უწყიედ, რასა იქმედ“ **ოქრ.-მარხ. და იონ. 104,22**. იხ. ჭიმა.

**მოჭირება**: „იძრვის ნიჟბერი მოფოლხუებითა და მოჭირებითა“ **გრ. ნოს.-კაც. აგებ. 159.9**. იხ. [ჭირება].

**მოჭირვება** გარჯა: „მოიჭირვა ბერმან დიდად ძმისა მისთჳს“ **მ. ცხ. 151v**. იხ. ჭირვება.

**მოჭირნე** უძლური, სნეული, ავადმყოფი: „იყო მეფე თევდოსი მოჭირნე სალმობისა მისგან და იდვა იგი საწოლსა თჳსსა ზედა“ **საქ. წიგ. II 182,22**; „დავეცი საწოლსა... და ვიყავ მე მოჭირნე სარეცელსა ჩემსა ზედა“ **იქვე, 123,25**; „მოჭირნე ძეს ცხედარსა ზედა“ **O, I მფ. 19,14**. იხ. ჭირნ-.

**მოჭმა** «შეჭმა», ჭამა: „მოჭამა თივაჲ ქუეყანისა მათისაჲ“ Ꮯ,—„შეჭამა ყოველი თივაჲ ქუეყანასა შინა მათსა“ Ꮃ, **ფს. 104,35**. „მოასრულოს მოჭმად თივაჲ ქუეყანისაჲ“ **O, ამოს 7,2**. იხ. ჭამა.

**მოჭრა** წაჭრა, წყვეტა: „ნასხლევსა მოშჭრიან“ **O, ეს. 18,5**; „მოჰჭრიდეს თავსა ჭუვილისასა“ **ლ. 6,1**; „ასონი მოეჭრებიედ მახჳლითა“ **მ. ხწ. 68,28**.

**მოჭრილ-ი** «მოკუეთილი»: „მწუერვალებსა ჴელთა მათთასა და მწუერვალებსა ფერჴთა მათთასა მოჭრილნი იყვნეს“ G,—„ჴელნი მათნი და ფერჴნი მათნი მოკუეთილ იყვნეს“ M, **მსჯ. 1,7**. იხ. ჭრა.

**მოხადა** «მოწოდება», «წოდება», ხმობა: „მოხადეთ ქორწილსა“ C,—„მოუწოდეთ ქორწილსა“ DE, **მთ. 22,9**; „მოხადე ქმარსა შენსა“ C,—„მოუწოდე ქმარსა შენსა“ DE, **ი. 4,16**; „წყევად მტერისა ჩემისა მოგხადე (გაწოდე pb.) შენ“ G, **რიცხ. 24,10**; „ზესკნელსა მას სიძესა მოიხადოდა“ **ოქრ.-გურიტ. 228,18**; „რომელთა მოხადიან მოყუასთა მათთა“ **მთ. 11,16**; „ნუ მოჰხდი მოძმეთა შენთა მდიდართა“ **საქ. წიგ. II 28,20**; „განიზრახა... მოხადად მისა“ **საქ. წიგ. II 65,30**; „მკურნალთა ოდესმე მარდაგონითა მოიხადიან ძილი“ **ბ. კეხ.-ექუს. დღ. 68,3**; „მოჰხადე ნათესავთა და მეგობართა შენთა“ **ლიმ. 57,24**. იხ. ხადა.

**მოხაზულება** «ზომი», გამოსახულება: „წარავლინა მსგავსება სამსხუერპლოჲსა და მოხაზულება მისი და ყოველი ქმნულება მისი“ pb.,—„მიუძღუანა ზომი და მოასწავა მსგავსებაჲ ქმნულებისა მისისაჲ“ **O, IV მფ. 16,10**. იხ. ხაზი.

**მოხარკე** «მოჰარკე», ხარკის გამღები; მოცადინე: „იქმნნეს იგინი მოხარკე“ G,—„ექმნეს მათ იგი მოჰარკე“ M, **ისუ ნ. 19,49**; „მთავარი სოფლისაჲ იქმნა მოხარკე“ **O, გოდ. იერ. 1,1**; „ფრიად მოხარკე იყვნეს ძმანი მაშინ შრომასა“ **ი.-ე. 36,35**. იხ. ხარკი.

**მოხარკეობა** ხარკი, გადასახადი: „ვინ განგიტევა შენ მოხარკეობისაგან ქალაქისა?“ **ლონგ. 189,10**. იხ. მოხარკე.

**მოხარულ-ი** მხიარული, მოლხინე: „გიხაროდენ მოხარულთა თანა და ტიროდით მტირალთა თანა“ **ჰრომ. 12,15**; „სულთ-ითქუმიდენ ყოველნი მოხარულნი გულითა“ **I, ეს. 24,7**; „იხილა ოდესმე მამაჲ ანტონი მოხარულად ძმათა თანა“ **მ. ცხ. 232r**; „მოხარულ გულითა და მხიარულ პირითა“ **მ. სწ. 239,1**. იხ. ხარება.

**მოხატულ-ი** «სასწავული», სტიგმა: „უადვილეს არს ცისა და ქუეყანისა წარსლვაჲ, ვიდრელა შჯულისაგანი ერთი მოხატული დავრდომად“ DE,—„უადვილეს არს ცისა და ქუეყანისა წარსლვაჲ, ვიდრე არა შჯულისაგან ერთი სასწავული დავრდომად“ C, **ლ. 16,17**. იხ. ხატვა.

**მოხება** «შემოხება», «შემოყოფა», «მოწევნა», მიახლება, შეერთება: „ნუ მომეხები“ C,—„ნუ შემომეხები“ DE, **ი. 30,17**; „არა მომეხო მე დრკუჲ გულითა“ Ꮯ,—„არა შემომეყო მე დრკუჲ გული“ Ꮃ, **ფს. 100,3**; „მოეხო ჟამი ნაყოფისაჲ“ C, —„მოიწია ჟამი ნაყოფისაჲ“ DE, **მთ. 21,34**.

**მოხება** «მოახლება»: „მოხებასა ჩემ ზედა უკეთურთასა“ Ꮯ,—„მოახლებასა ჩემ ზედა უკეთურთასა“ Ꮃ, **ფს. 26,2**. იხ. ხება.

**მოხედვა** «გულისხმის-ყოფა», «დამარხვა», შეხედვა, «მოხილვა», «მიხილვა», ნახვა: „მოჰხედე ლოცვასა მონისა შენისასა“ **O, III მფ. 8,28**; „მოხედეთ გულითა თქუენითა ყოველთა ამათ სიტყუათა მიმართ“ G,—„გულისხმა-ყვენით გულითა თქუენითა ყოველნი ესე სიტყუანი“ M,—„დაიმარხეთ გულითა თქუენითა ყოველივე სიტყუა ესე“ **pb., II შჯ. 32,46**; „მოჰხედე, უფალო, დედაკაცსა ამას“ **ფლკტ. 148,1**; „მრუმედ მომხედა მე მზემან“ **ოქრ.-გურიტ. 226,36**; „მოვხედო მათ“ I,—„მოვიხილნე იგინი“ **pb., ეზეკ. 34,11**; „მოჰხედა უფალმან“ O,—„მოიხილა უფალმან“ **pb., მალ. 3,16**; „სნეულ ვიყავ და მომხედეთ მე“ **მთ. 25,36**.

**მოხედვა** მოხილვა, მონახვა, «მხედველობა», «ზედამიხილვა»: „მოხედვაჲ მათ ორთაჲვე ყოს უფალმან“ O,—„მხედველობასა მრჩობლთავე ჰყოფს უფალი“ **pb., იგ. სოლ. 29,13**; „მოხედვა ყოს უფალმან... სამწყსოსა თჳსსა“ O,—„ზედა-მიიხილოს უფალმან ღმერთმან... სამწყსოსა მისსა“ **pb., ზაქ. 10,3**; „არა გულისჴმა-ჰყავ ჟამი მოხედვისა შენისაჲ“ **ლ. 19,44**; „მოხედვი[illegible] მოხედვა

ყოს თქუენ ზედა უფალმან“ O, დაბ. 50,24; „ნუ იტყჳ, ვითარმედ არა იყოს მოხედვაჲ კაცისაჲ“ O, იობ 34,9. იხ. ხედვა.

**მოხევა** «გამოხევა», გახევა; «მოკუეთა»: „მოხიოს (გამოჰხიოს G) იგი სამოსლისაგან“ pb., ლევიტ. 13,55; „მოხიის (კეფი) მეფემან სახეველითა მწიგნობრისაჲთა და შთაავდის ცეცხლსა, რომელი იყო კერაკსა ზედა“ O,—„მოჰკუეთდის მათ საჭრელითა მწიგნველისაჲთა და შთაგდებდის ცეცხლსა კერაკსა მას ზედა“ pb., იერემ. 36,23. იხ. ხევა.

**მოხეთქა** მოხევა, მოგლეჯა: „მოხეთქა კიდე ერთი სამოსლისა მისისაჲ“ O, I მფ. 15,27; „კუბასტიცა თავსა მისსა მოხეთქა“ შუშ. VI, 19. იხ. ხეთქა.

**მოხილვა** «განზომა», «მიხილვა», «მიხედვა», «განმსტ(უ)რობა», «მოსტუანვა», «მოხედვა», ნახვა, მონახვა, დათვალიერება; გაჩხრეკა: „ამცნო იისუმან კაცთა წარმავალთა მოხილვად ქუეყანისა (განზომად ქუეყანისა M)“ G, ისუ ნ. 18,8; „მოიხილა ბენიამენ ზურგით კერძო მისა“ M,—„მიიხილა ბენიამენმან უკუანაჲთ თჳსსა“ G, მსჯ. 20,40; „ნუ მოიხილავ სიფიცხესა ზედა ამის ერისასა“ G,—„ნუ მიხედავ სიფიცხლესა ამის ერისასა“ M, II შჯ. 9,27; „წარავლინნეს... მოხილვად ქუეყანისა (განმსტრობად ქუეყანისა M)“ G, მსჯ. 18,2; „მოიხილეს ქუეყანაჲ გაი“ G,—„მოისტუანეთ გზიდ“ M, ისუ ნ. 7,2; „რაჟამს შევიდა მეუფჱ იგი მოხილვად“ მთ. 22,11; „მოიხილე ჩემდა და შემიწყალე მე“ ფს.24,14; „მოიხილა სამფსონმან ცოლი თჳსი“ G, მსჯ. 15,1; „მოიხილა ღმერთმან და იცნნა“ G,—„მოხედნა და იცნნა ღმერთმან“ pb., რიცხ. 16,5; „მოიხილოს გზაჲ“ მალ. 3,1; „მი-ოდესმე-ვიდა მოხილვად მონასტრისა“ ლიმ. 59,12; „მოიხილნენ სახლნი შენნი“ O, III მფ. 20,6; „მოუხილნა მას ყოველნი ჭორცნი მისნი“ საკ. წიგ. II 127,37.

**მოხილვა** მონახვა, დახედვა: „უკუეთუ არა უფლისა მიერ მოვლინებულ იყოს მოხილვაჲ“ O, ზირ. 31,6; „მოხილვისათჳს ძმათაჲსა მადლიერ ვართ“ მ. ცხ. 217r. იხ. ხილვა; შდრ. ზედ-მოხილვა.

**მოხუდომა** შეხვდომა, ხელთ ჩავარდნა: „ვისცა მოჰხუდეს ქრისტეანეთაგანი, მოკლან“ ბალ. 17,35. იხ. ხუდომა.

**მოხუევა** მოხვევა, მოკვრა: „ბადის-პირნი ცოდვისანი მომეხჳნეს მე“ Ꮯ,—„საბელნი ცოდვილთანი მომეხჳნეს მე“ Ꮸ, ფს. 118,61; „თეკლა მოეხუევის მას, ვითარცა საქუსალი ქსელსა“ თეკლა 96,18; „ნუცა მოიხუევ მქლავთა მისთა“ O, იგ. სოლ. 5,20; „მოხჳა ვარშამაგი იგი თუალთა მისთა“ O, III მფ. 20,38; „მოეხჳა და ამბორს-უყო მას“ O, დაბ. 29,13.

**მოხუეულ-ი** შემორტყმული, შემოხვეული: „ერი ძლიერი მოხუეულ იყო გარემო ქალაქსა მას“ O, IV მფ. 6,15; „ვენაჴი იგი მოხუეულ იყო მას“ O, ეზეკ. 17,7. იხ. ხვევა.

**მოხუეტა** «მოწმედა», «განფხეკა»: „მოხუეტენ იგი... და გამოარეცხენ წყლითა“ O,—„მოწმიდონ იგი და წყლითა გარეცხან“ G, ლევიტ. 6,28. „შემდგომად მოხუეტისა მის სახლისა“ M,—„შემდგომად განფხეკისა სახლისა“ G, ლევიტ. 14,43. იხ. ხუეტა.

[**მოხუეწა**] მოთლა, გაფხეკა: „ბურთჳს სახე არს იგი (ქუეყანაჲ)... ყოვლით კერძოვე მრგუალი, ვითარცა მოხუეწილი რაჲმე“ ბ. კეს.-ექუს. დღ. 123,21. იხ. ხუეწა.

**მოხუეჭა** «ვნება»; «დაკლება», «მიხუეჭა», წართმევა: „მონახუეჭი, რომელი მოიხუეჭა“ G,—„ვნებისა მისთჳს, რომელ ავნო“ M, ლევიტ. 6,4; „ნუ მოჰხუეჭ სასყიდელსა მორეწესა უპოვარსა“ M,—„არა დააკლო სასყიდელსა დავრდომილისა[სა]“ G, II შჯ. 24,14; „მოჰხუეჭდეს და არა მოაკლეს დართვად აღნადგინები აღნადგინებსა ზედა“ O,—„მიჰხუეჭდეს და არა მოაკლეს მიქცევად ვახში ვახშსა ზედა“ pb., იერემ. 9,5; „რომელი მოჰხუეჭდეს მათ, იგი არს კაცი მოსისხლჱ“ O, ზირ. 31,25

**მოხუეჭა** წართმევა, დახვეწა: „დავაყენნეთ ჴელნი ჩუენნი უმსჯავროდ მოხუეჭისაგან“ მ. სწ. 55,32; „იყო სიქადულ მისა ტაცებაჲ და მოხუეჭაჲ და უსამართლოვებაჲ“ ლიმ. 72,21; „არა არიან ჩუენ შორის მოხუეჭანი სიტყუათანი“ ბ. კეს.-ექუს. დღ. 79,19. იხ. ხუეჭა; შდრ. მომხუეჭელი, მონახუეჭი.

**მოხუმა** «აღხუმა», «აღტევება», «მიხუმა», «წაღება», წართმევა, გამოღება, მოტანა: „მოიხუნეს სულელთა მათ სანთელნი მათნი“ DE,—„სულელთა მათ რა აღიხუნეს სანთელნი მათნი“ C, მთ. 25,3; „მოიხუნის რტონი დიდ-დიდნი“ DE,—„აღუტევნის რტონი დიდნი“ C, მრ. 4,32; „მე მოვიხუნე შენგან გულის-სათქუმელნი თუალთა შენთანი“ O,—„მე მივიხუამ შენგან გულის-სათქუმელთა თუალთა შენთასა“ G, ეზეკ. 24,16; „არცაღა ძლით მოუხუნიან მათგან“ ფიზ. XV, 12; „რომელი მოიხუამ ფერად-ფერადთა ნაყოფთა“ მ. ცხ. 81r; „ეპიფანე მოიხუნა ორნი ტევანნი“ საკ. წიგ. II 116,38; „კუალად სხუათა ღონეთა მოიხუამს“ A—35,27v. იხ. ხუმა.

**მოხუცებულ-ი** დაბერებული; «ხუცესი», «უხუცესი»: „ელი მოხუცებულ იყო“ O, I მფ. 2,22; „მოხუცებულ იყო ხილვითა და ბრყჳლ თუალითა სიბერისაგან თჳსისა“ O, III მფ. 14,4; „აღესრულა იობ მოხუცებული“ O, იობ 42,17; „ზრახვა ყვეს... მოხუცებულთა (ხუცესთა C) ერისათა“ DE, მთ. 27,1; „მოიყვანნე მოხუცებულთაგანნი ერისანი და ხუცესთაგანნი (უხუცესთაგანნი I) მღდელთანი“ O,—„მოიყვანენ მოხუცებულთაგან ერისათა და მოხუცებულთაგან მღდელთასა“ pb., იერემ. 19,1.

**მოხუცებულ-ი დედა** დედაბერი: „და-ვეღა-სხდენ მოხუცებულნი მამანი და დედანი უბანთა ზედა“ O, ზაქ. 8,4.

**მოხუცებულ-ნ-ი** «ბერობა», თავკაცები, უხუცესნი: „შეკრბეს მოხუცებულნი ერისანი“ ლ. 22,66; „მოუწოდა... მოხუცებულთა ისრაჱლისათა“ O,—„მოუწოდა... ბერობასა ისრაჱლისასა“ G, ლევიტ. 9,1; „მთავარნი იგი და დიდ-დიდები მოხუცებულთა მათ“ რიფს. 169, 39. იხ. ხუცება, ხუცესი.

**მოხუცებულება, მოხუცებულობა** სიბერე; უხუცესობა: „შვილი მოხუცებულებასა ესუა იგი“ იპ. რომ.-კურთხ. ისაკ და იაკ. 102.16; „არა ჯერ-არს მათიცა, რომელნი მოხუცებულობასა დაეცნენ სასოებისა

წარკუეთაჲ“ მ. ხწ. 115,11; „შენ მოგცა ღმერთმან მოხუცებულებაჲ“ O, დან. 13,50. იხ. მოხუცებული, ხუცესი.

**მოჴდა** «მოწევნა», «მოღება», «მოკუეთა», «აღჴდა», მოთხოვნა, მოყვანა, აღება, აყვანა, მოხდა, გახდა, მოხსნა, «მოვახშება»: „მოჴდა́დ უსამართლოებაჲ“ G,— „რაჲთა მოაწიოს უფალმან სიცრუვისა მისთჳს მისისა“ M, მსჯ. 9,24; „ცმელი... მოჰჴადოს მისგან“ O,—„ცმელი... მოუღოს მისგან“ G, ლევიტ. 4,8; „თირკუმელთა თანა მოჰჴადოს (მოჰკუეთოს G)“ O, ლევიტ. 4,9; „თავთა თქუენთა კიდარი არა მოიჴადოთ“ G,—„თავსა თქუენსა არა აღიჴადოთ ვარშამაგი“ O, ლევიტ. 10,6; „რომელნი დიდრაგმასა მოჰჴდიდეს“ მთ. 17,24; „კაცად-კაცადსა მოჰჴდიდეს ხარკსა მსგავსად ძალისა“ M, II ნშტ. 36,3; „მოჴადეს კუკული თავსა მისსა“ იზტ. 120,25; „მოჰჴადეს თავს-მღებნი იასონს და მაშინღა განუტევნეს იგინი“ საქ. მოც. 17,9; „რად მოჰჴადე ზღუდე?“ ფს. 79,13; „მოჰჴდით ტყავსა მათსა მათგან“ მიქ. 3,2; „მოიჴადა ტჳრთი იგი შეშისაჲ“ მ. ცხ. 450v; „გოდოლი მისი დაირღუა და ზღუდე მოეჴადა“ A—29,308; „მოვჴადო მახჳლი“ pb.,—„მოვავლინო მახჳლი“ O, ეზეკ. 33,2; „ნუ მოჰჴდი ძმასა შენსა აღნადგინებსა ვეცხლისასა“ M,—„არა მოჰვახშო ძმასა შენსა ვახში ვეცხლისაჲ“ G, II შჯ. 23,19. იხ. ჴდა.

**მოჴდომა** «მოსლვა», «წარმოდგომა», მოახლოება, შეხვედრა, მოხდომა, მოწევნა, «მიჴდომა»: „ესე მოუჴდა პილატეს“ C,—„ესე მოვიდა პილატესა“ DE, მთ. 27, 58; „მოუჴედ საკურთხეველსა“ G,—„წამოდეგ წინაშე საკურთხეველსა“ O, ლევიტ. 9,7; „მოჰჴდა გულსა მისსა შუენებად ტაძარი“ O, III მფ. 8,18; „მოუჴდა მას წიგნი საგრობისაჲ მეფისაგან“ ვარ. 316; „სალმობანი... მოუჴდენ მას“ O, ოვსე 13,13; „მოუჴდეს იუდაჲს ზედა და ჰმძლავრობდეს“ M, II ნშტ. 21,17; „ვინაჲთ მოჴდა́ ესე აქა?“ ლიმ. 118,18; „ესენი მოუჴდეს ფილიპეს“ DE,—„იგინი მიუჴდეს ფილიპეს“ C, ი. 12,21.

**მოჴდომა ზედა** თავს დასხმა: „მოუჴდა მას ზედა ფაქეა“ O, IV მფ. 15,25. იხ. ჴდომა; შდრ. ზედა-მოჴდომა, წიალ-მოჴდომა.

**მოჴელოვნება** «მოზაკვა»: „რაღა კეთილი მოიჴელოვნო გზათა შინა შენთა ძიებად შეყუარებისა“ pb.,—„აწ რაჲ კეთილ მოიზაკო გზათა შენთა თხოვად სიყუარულისა“ O, იერემ. 2,33. იხ. ჴელი; ჴელოვნება.

**მოჴმობა** დაძახება: „მოუჴმის მამამან და ნახნის“ ი.-ე. 35,5; „მოუჴმის მოწაფესა და იდუმალ უბრძანის“ ი.-ე. 37,21. იხ. ჴმობა.

**მოჴნვა** დახვნა, «მოერქუნა»: „ვითარცა აგარაკი მოიჴნას“ O,—„ვითარცა ყანა მოერქუნოს“ pb., იერემ. 26,18; „მოჴან იგი პურითა და წყლითა“ მ. ხწ. 148, 2. იხ. ჴნვა.

**მოჴოცა** მოწმენდა, მოხოცა; «აღჴოცა», «მოსპობა», აღფხვრა: „მოჰჴოცდა სისხლსა წმიდისა ანდრიანესსა“ ანდ.-ანატ. 220,21; „მოჴოცე მჩურითა“ ფლკტ. 134,35; „მოჰჴოცა ცუარი პირსა მისსა“ ქ. ცხ. 29,12; „ყოველი იდუმალი მოიჴოცოს (აღიჴოცოს O)“ I, ეზეკ. 35,16; „ყოველი უშჯულოჲ მოიჴოცოს“ O,—„ყოველი შჯულისა გარდამავალი მოისპოს“ pb., იგ. ხოლ. 23,28. იხ. ჴოცა.

**[მოჴსენე]** იხ. სიყუარულის-მოჴსენე, ძჳრის-მოჴსენე, ძჳრმოჴსენე.

**მოჴსენება** «ჴსოვა», მოგონება; შეტყობინება: „არცა მოიჴსენეთ“ DE,—„არა გაჴსოს“ C, მრ. 8,18; „მოეჴსენა პეტრეს“ მრ. 11,21; „სალმობაჲ არღარა მოეჴსენოს“ O, იგ. სოლ. 31,7; „მოაჴსენებ და სწავლი“ O, სიბრძ. სოლ. 12,2; „ზედაჲს-ზედა მოგუაჴსენებდეს სიკუდილსა“ ბალ. 94,36; „რომელმან მოგაჴსენნეს თქუენ გზანი ჩემნი“ I კორ. 4,17; „ევედრებოდა მეკრესა, რაჲთა მოაჴსენოს მისთჳს მამასა“ მ. ცხ. 218v. „განღჳძებად თქუენდა მოჴსენებითა“ II პტრ. 1,13.

**მოჴსენებულ-ი** ნახსენები: „ათორმეტთა ძეთა მიმართ მოჴსენებულ“ იპ. რომ.-კურთხ. მოხ. 116,5. იხ. ჴსენება; არა-მოჴსენება, მოსაჴსენებელი, მოუჴსენებელი, ძჳრის-მოჴსენება.

**მოჴსნა** მოხსნა, შეშვება; «გამოჴსნა», გამოსყიდვა: „კავნი იგი მოჰჴსნნეს“ საქ. მოც. 27,40; „ნუ მოჰჴსნი ჴელთა შენთა ყრმათაგან შენთა“ G, ისუ ნ. 10,6; „მედად განიფრდენით და არა ვეცხლითა მოიჴსენენით“ O,—„მედად განისყიდენით და არა ვეცხლისა მიერ გამოიჴსნნეთ“ pb., ეს. 52,3.

**მოჴსნილ-ი** დახსნილი: „რაჟამს იხილნე მოჴსნილად სიყუარულისაგან შენისა (ძმანი შენნი)“ მ. ხწ. 42,13. იხ. ჴსნა.

**მოჰარკე** იხ. მოხარკე.

**მოჰასაკე** ერთი ასაკისა, ტოლი: „უკუეთუ იყოს შენსა უხუცე, ანუ თუ მოჰასაკე“ მ. ცხ. 362v. იხ. ჰასაკი.

**[მპალ-ი]** ლპობილი. იხ. დამპალი, ლიემპალი, მომპალი, სიმპალე, შემპალი.

**მპარავ-ი** (მპარვისა) ქურდი: „სადა მპარავთა დათხარიან“ მთ. 6,19; „იგი მპარავი არს და ავაზაკი“ ი. 10,1; „იხილი თუ მპარავი, თანა ურბიოდი მას“ ფს. 49,18; „მსგავსად მპარვისა“ Ath. — 17,309r.

**მპარვობა** ქურდობა: „შევიდეს ერსაცა თანა ურწმუნოებაჲ... მპარვობაჲ“ მ. ცხ. 33r. იხ. პარვა.

**მპარსველ-ი** «მკუეცარი»: „მოხადა მპარსველი“ G,— „მოიყვანა მკუეცარი“ M, მსჯ. 16,19. იხ. პარსვა.

**მპოვნელ-ი**: „მოიყვანეს იგი მპოვნელთა მისთა შემკრებელად შეშათად“ G, რიცხ. 15,33. იხ. პოვნა.

**მპოხელ-ი** ძიძა, «აღმზრდელი»: „ექმნა მას მპოხელ“ O, რუთ 4,16; „შეაჭუვნეთ მპოხელი თქუენი“ I,— „შეაჭუვნეთ ხოლო აღმზრდელიცა თქუენი“ pb., ბარ. 4,8. იხ. პოხა.

**მპყრობელ-ი** მჭერელი: „მპყრობელი მანგლისაჲ ჟამსა მკისასა“ I, იერემ. 50,16. იხ. პყრობა; შდრ. თჳთმპყრობელი, კლიტეთ-მპყრობელი, მე(ე)რთისა მპყრობელი, საჭეთ-მპყრობელი, სოფლის-მპყრობელი, ჴელის-მპყრობელი.

**მჟამობელ-ი** მგალობელი: „რომელნი კულა ანუ მოცალებით იყვნიან... გინა თუ დიაკონნი, გინა თუ მჟამობელნი... ასი მუჴლი მოადრეკიის“ ი.-ე. 34,24. იხ. ჟამობა.

**მრავალ-ი** «ჯექმა», ბევრი, «დიდძალი»: „საშესამოსლე, მრავალი ფრიად“ G,—„სამოსელი ჯექმა ფრიად“ M, ისუ 6. 22,8; „მრავალი ტანჯვაჲ მოაწიო ჩემ ზედა“ შუშ. IV, 27; „ნუ მრავალსა იტყჳთ“ ხბსტ. 125,24; „მრავალსა დიდებულებასა სიმჴნისასა აჩუენებდა“ ფლკტ. 133,13; „მრავალი ბრალი აღუწერიეს შენთჳს“ ფლკტ. 136,2; „შეკრბა ერი მრავალი“ C,—„შეკრბა ერი დიდძალი“ DE, მრ. 5,21.

**მრავლითა ჟამითგან** აღრიდანვე: „მრავლითა ჟამითგან გზასა მას დამარხულ დგას“ იპ. რომ.-კურთხ. ისაკ. და იაკ. 4,10. იხ. განმრავლება, განსამრავლებელი, სიმრავლე, უმრავლესი, ფერჭმრავალი, შვილმრავალი.

**მრავალგზის** მრავალჯერ: „მრავალგზის შეკრულ იყო იგი“ მრ. 5,4; „დაღათუ მრავალგზის გული მითქუმიდეს“ მრთ. A, კ. იერ.-ხინან. 65; „მიუვლინის... მრავალგზის“ ნრს. 71,21. იხ. -გზის.

**მრავალგონება:** „კაცი სულგრძელი მრავალგონება არს და ბრძენ“ მ. სწ. 237,3. შდრ. გონება.

**მრავალგულარძნილ-ი** მეტად ღვლარჭნილი, უსწორო: „მრავალგულარძნილი სიბრძნის-მოყუარებაჲ შენი დაუტევე“ საკ. წიგ. II 33,32. შდრ. გულარძნილი.

**მრავალდღეობა** «დღეთა განმრავლება», დღეგრძელება: „რაჲთა იმრავალდღეოთ“ G,—„რაჲთა განმრავლდენ დღენი თქუენნი“ M, II შჯ. 11,21. შდრ. დღეობა.

**მრავალთავ-ი** ბევრთავა: „მრავალთავ არს და მრავალფერ სენი იგი“ მ. ცხ. 154v. შდრ. თავი.

**მრავალთუალ-ი** ეპ. კჳპრ.-დაფლ. 94v*. იხ. თუალი.

**მრავალთხზულება** ხლართი: „საანჯმნო მიყო ჩუენ მრავალთხზულებაჲ მანქანებათა შენთაჲ“ მ. ცხ. 401v. შდრ. თხზულება.

**მრავალმეტყუელ-ი** ბევრის მოლაპარაკე: „არცა ჰნებავენ სმენაჲ ჴმასა მრავალმეტყუელთა და განმცხრომელთასა“ მ. სწ. 303,6. იხ. მეტყუელი.

**მრავალმეტყუელება** მრავლის თქმა, ბევრის ლაპარაკი: „არა გჳჴმს მრავალმეტყუელებაჲ“ ი. მოც. 74,28; „განეშორე მრავალმეტყუელებასა, რომელი მოცალეთა მოუპოვებიეს“ მ. სწ. 290,18. იხ. მეტყუელება.

**მრავალმეცნიერ-ი** დიდად მცოდნე: „მრავალმეცნიერი ეგე და მრავალგულარძნილი სიბრძნის-მოყუარებაჲ შენი დაუტევე“ საკ. წიგ. II 33,31. იხ. მეცნიერი.

**მრავალმზრუნველ-ი:** „შესულიბის... გონებაჲ მრავალმზრუნველი“ O, სიბრძ. სოლ. 9,15. იხ. მზრუნველი.

**მრავალმოწყალე** «დიდად-მოწყალე»: „უფალი... მრავალმოწყალე (დიდად-მოწყალე pb.) და ჰეშმარიტ“ G, რიცხ. 14,18; „ითხოვდეს მრავალმოწყალისა ღმრთისაგან“ რიფს. 164,7. იხ. მოწყალე.

**მრავალმოწყალება:** „აწ ისმინე, უფალო, მრავალმოწყალებითა შენითა“ მ. სწ. 231,16. იხ. მოწყალება.

**მრავალნაყოფიერება** «მრავალნაშობი»: „მრავალნაყოფიერება არაწმიდათა სიმრავლესა არა შეეტყუების“ pb.,—„მრავალნაშობი იგი სიმრავლჱ უღმრთოთაჲ არად საჴმარ“ O, სიბრძ. სოლ. 4,3. იხ. ნაყოფიერება.

**მრავალნაშობ-ი** «მრავალნაყოფიერება»: „მრავალნაშობი იგი სიმრავლჱ უღმრთოთაჲ არად საჴმარ“ O,—„მრავალნაყოფიერება არაწმიდათა სიმრავლესა არა შეეტყუების“ pb., სიბრძ. სოლ. 4,3. იხ. ნაშობი.

**მრავალჟამეულ-ი** დიდი ხნისა, ხანგრძლივი: „განერეს იგი მრავალჟამეულსა ნავღელსა და საგრძელოსა სნებასა“ მ. ცხ. 49r. იხ. ჟამეული.

**მრავალჟამეულება** ხანგრძლივობა; «დღეგრძელად დამკჳდრება»: „არა იმრავალჟამეულნეთ დღენი მას ზედა“ G,—„არა დღეგრძელად დაიმკჳდრო მუნ“ M, II შჯ. 4,26. იხ. მრავალჟამეული.

**მრავალსასყიდელ-ი** დიდფასეული: „პოვის რაჲ ერთი მარგალიტი მრავალსასყიდლისაჲ“ მთ. 10,46; „მოიღო ლიტრაჲ ერთი ნელსაცხებელი, ლარდიონი რჩეული მრავალსასყიდლისაჲ“ C, ი. 12,3; „აწ გაცჳეს მრავალსასყიდლისა სამოსლები“ მ. ცხ. 165v; „ზღუასა შინა შთაჴდიან მეყურჭუმენი, რაჲთა აღმოიღონ მიერ ძოწი იგი მრავალსასყიდლისაჲ“ მ. სწ. 191,7. იხ. სასყიდელი.

**მრავალსახე** მრავალნაირი: „მოძღურებასა მრავალსახესა და უცხოსა ნუ შეიწყნარებთ“ ჰებრ. 13,9; „მრავალსახე არს სიტყჳს-გებაჲ“ მრთ. D. კ. იერ.-აღდგ. 113; „მრავალსახითა მოღუაწებითა მოქალაქობდა“ მ. ცხ. 321r; „მოაწინა ჩუენ ზედა მრავალსახენი მწუხარებანი“ მ. სწ. 172,31. იხ. სახე.

**მრავალსახელ-ი:** „მრავალსახელ ქრისტჱ და ერთი არს“ ეპ. კჳპრ.-აღვს. 226,1. იხ. სახელი.

**მრავალფერ-ი** ნაირ-ნაირი, ბევრნაირი: „ღჳნითა მრავალფერითა და ნელსაცხებლითა აღვივსნეთ“ O, სიბრძ. სოლ. 2,7; „რაჲთა მუნქუესვე მოჰსრვიდენ ქრისტეანეთა ყოველთა მრავალფერითა სატანჯველითა“ საკ. წიგ. II 20,32; „იგი (სოფელი) მრავალფერად ექცევის კაცთა“ ბალ. 107,1. იხ. ფერი.

**მრავალფერობა** მრავალნაირობა, ბევრნაირობა: „შენ ზედაცა მოწევნად არს მრავალფერობაჲ მისი“ ბალ. 107,2. იხ. ფერობა.

**მრავალფერჴ-ი** პოლიპი; მრავალფეხა: „არა დავივიწყო... პარვაჲ მრავალფერჴისაჲ, რომელმან-იგი მიიღის ფერი ყოვლისავე ლოდისაჲ“ ბ. კეს.-ექუს. დღ. 100, 7; „რომელი მრავალფერჴ არს ყოველთა შორის ქუეწარმავალთა“ M, ლევიტ. 11,42. იხ. ფერჴი.

**მრავალღმერთ-ი:** „დაჴსნილად მრავალღმერთთა თაყუანის-მცემელთაჲსაგან“ იზტ. 118,7. იხ. ღმერთი.

**მრავალღონე:** „სიმდაბლითა თჳსითა განაქარვენა მრავალღონენი მისნი“ მ. სწ. 172,24. იხ. ღონე.

**მრავალღონეობა** «ზაკუვა»: „ყვეს რაჲმე მათცა მრავალღონეობით“ G,—„ყვეს შათცა ზაკუვით“ M, ისუ 6. 9,4; „სიფრთხილჱ საჴმარ არს ჩუენდა წინაგანსაწყობელად მრავალღონეობათა მათ საეშმაკოთა“ მ. ცხ. 63r. შდრ. ღონეობა.

**მრავალწილად** მრავალგზის: „მოიმკის სამკალი თჳსი მრავალწილად“ მ. ცხ. 218r. იხ. უმრავალწილესყოფა, წილად.

**მრავალჯერ** ბევრჯერ: „მრავალჯერ მოგჳტევენ ცოდვანი ჩუენნი“ O, II ეზრა 9,13; „მრავალჯერ დაილეწე“ ფლკტ. 157,9. იხ. -ჯერ.

---

* წყარო ფანქრითაა მიწერილი (რედ.).

**მრავალქმა** მაღალხმიანი: „არიან... რომელნიმე განმცხრომელ და მრავალქმა" **ბ. კეხ.-ექუს.-დღ. 112,15.** იხ. ქმა.

**მრავლის-მეტყუელ-ი** «თესლის-მეტყუელი», «თესლის-მკრებელი», ბევრის მოლაპარაკე, ფუჭად მოლაპარაკე: „რაჲ-მე ჰნებავს მრავლის-მეტყუელსა ამას სიტყუად?" Ⴂ,—„რაჲ-მე ჰნებავს თესლის-მეტყუელსა (თესლის-მკრებელსა Ⴃ) ამას სიტყუად?" **საქ. მოც. 17,18;** „ნუ მრავლის-მეტყუელ ხართ" **მთ. 6,7.** იხ. მეტყუელი.

**მრავლის-მეტყუელება** ფუჭად ლაპარაკი: „მწვალებელნი მრავლის-მეტყუელებედ" **გრ. ანძ.-შობ. 294,4.**

**მრავლის-მეტყუელება** ბევრის ლაპარაკი: „მრავლის-მეტყუელებაჲ უჩინო ჰყოფს მას" **მ. ცხ. 104г.** იხ. მეტყუელება.

**მრავლის-მშობელ-ი** ბევრის მშობი: „ცხოვარნი მათნი მრავლის-მშობელ არიან" **ფს. 143,13.** იხ. მშობელი.

**მრავლის-სიტყუა** ბევრის ლაპარაკი: „მრავლის-სიტყჳსაგან ვერ განერე ცოდვასა" (I). იხ. სიტყუა.

**[მრავლობა]** იხ. მრავალი; შდრ. ერმრავლობა.

**[მრაცხ(ვ)ელ-ი]** იხ. რაცხა; შდრ. ვარსკულავთ-მრაცხველი.

**მრგუალ-ი** «მრთელი», მთლიანი: „მრგუალთაგან ქვათა უშენო შენ საკურთხეველი უფალსა" M,—„ქვითა მრთელითა უშენო საკურთხეველი უფალსა" G, **II შჯ. 27,6.** იხ. მრგულიად, მრგულივ, მრგულობა, სიმრგულე, შემრგუალება.

**მრგულიად** მთლად: „შვა ნათესავი ერთი მრგულიად ერთგზის" O, **ეს. 66,8** იხ. მრგუალი; შდრ. მრგულიად-დასაწუველი, მრგულიად-მწუარი, მრგულიად-შესაწირავი.

**მრგულიად-დასაწუველ-ი** «შესაწირავი», «ყოვლად დასაწუველი»: „უფროჲს არს ყოელთა მრგულიად-დასაწუველთა და მსხუერპლთა" C,—„უფროჲს არს ყოველთა მსხუერპლთა და შესაწირავთა" DE, **მრ. 12,33;** „უკუეთუ მრგულიად-დასაწუველი იყოს მსხუერპლი იგი მისი" M, **ლევიტ. 1,3;** „რაჲთამცა შევწირეთ ჩუენ მის ზედა მსხუერპლი მრგულიად-დასაწუველთა" pb.,—„აღლებად მას ზედა მსხუერპლი ყოვლად-დასაწუველთაჲ" G, **ისუ ნ. 22,23.**

**მრგულიად-მწუარ-ი** «ყოვლად-დასაწუველი»: „მრგულიად მწუარად ვერძი უბიწოჲ მოიბას" M, **ლევიტ. 1,10;** „სავსე ვარ მე მრგულიად-მწუართაგან ვერძთა" I, — „...ყოვლად-დასაწუველებითა ვერძთა" pb., **ეს. 1,11.** იხ. მწუარი.

**მრგულიად-შესაწირავ-ი** მსხვერპლი; საკლავი: „განჰკუეთონ მრგულიად-შესაწირავი იგი და განაგონ ასოდ-ასოდ" O, **ლევიტ. 1,6.** იხ. შესაწირავი.

**მრგულივ** «გარემო»: „მოღუარა მოსემან სისხლი საკურთხეველსა ზედა მრგულივ" G,—„მოაპკურა მოსე სისხლი იგი საკურთხეველსა მას გარემო" O, **ლევიტ. 8,24.** იხ. მრგუალი.

**მრგულობა** «მოქმნა»: „გარემო ემრგულოს მრგულივ რჩეულთაგან ქვათა კაბათადმი" pb.,—„მოიქმნეს რჩეულთა ქვათა გაბაოთ" O, **იერემ. 31,39.** იხ. მრგუალი.

**მრე** «მძლე». **მრე-ყოფა:** «მძლე-ყოფა»: „მრე ვეყავ მას" Ⴂ,—„მძლე ვეყო მას" Ⴈ, **ფს. 12,5.** იხ. რევა.

**მრეშუ(ვ)ელ-ი, მრეშუჳველ-ი** შეშის მჭრელი, შეშის მომტანი; «მეშეშე»: „დაადგინნა იგინი ისო... მრეშუელად და მერწყულად" M, **ისუ ნ. 9,27;** „არა მოგაკლდეს თქუენგან მონა მრეშუჳველი და მერწყული" M, **ისუ ნ. 9,23;** „იყვნენ იგინი მრეშუველ და მერწყულე" M,—„იყვნენ იგინი მეშეშედ და მეწყლედ" pb., **ისუ ნ. 9,21.** იხ, რეშუვა.

**მრეც-ი** იხ. შთამრეცი, ჩამრეცი.

**მრეწეულ-ი** იხ. მროწეული, ბროწეული.

**მრთელ-ი** «ცოცხალი», ჯანსაღი; «მრგუალი»: „მიიქცა ყოველი ერი იისუჲს მიმართ მაკიდად მრთელი" G,—„მოიქცა ყოველი ერი ბანაკსა შინა ისუს მაკედად ცოცხალნი" pb., **ისუ ნ. 10,21;** „ჯდა ცხედარსა ზედა ყოვლითურთ მრთელი და უვნებელი" **ი.-ე. 28,4;** „ქვათა მრთელთაგან უშენო საკურთხეველი უფალსა" G,—„მრგუალთაგან ქვათა უშენო შენ საკურთხეველი უფალსა" M, **II შჯ. 27,6.** იხ. განმრთელება, სიმრთელე.

**მრთელ-ყოფა** «განცოცხლება»: „იცხე და მრთელ იყო" pb.,—„დაიდევ წყლულსა შენსა და განცოცხლდე" O, **ეს. 38,21.** იხ. ყოფა.

**მრთუანავ-ი** «გრძნეული»: „არა იპოვოს შენ შორის... მრთუანავი რთუანვასა" G,—„ნუ ვინ იპოების შენ შორის... გრძნეულ გრძნეულებითა" pb., **II შჯ. 18,11.** იხ. რთუანვა.

**მრისუველ-ი** მპარსველი, მკრეჭელი: „წინაშე მრისუველისა უჴმობელად დგა" **საქ. მოც. 8,32;** „ვითარცა ტარიგი წინაშე მრისუველისა უჴმობელად დგა" I, **ეს. 53,7.** იხ. რისუვა.

**მრისხანე, მრისხან-ი** მწყრომალე, გულმოსული; «გულფიცხელი», «გულმწყრალი»: „მეგობარ მრისხანსა ნუ თანა-ექცევი" O,—„მეგობრისა თანა გულფიცხელისა ნუ განისუენებ" pb., **იგ. სოლ. 22,24;** „მჴსნელი ჩემი მტერთა ჩემთაგან მრისხანეთა" **ფს. 17,49;** „დათჳ მბრდღჳნვარე... ვეფხი მრისხანე" **A—92,299;** „ძლიერნი მრისხანე არიან, ღჳნოსა რაჲთა არა სუმიდენ" pb.,—„ძლიერნი გულმწყრალ არიან, ღჳნოსა ნუ სუმედ" O, **იგ. სოლ. 31,4.** „მიხედა მათ **მრისხანედ**" **მრ. 3,5.** იხ. რისხვა.

**მრისხანება** წყრომა, სასტიკება: „მრისხანებითა შენითა... ჰრულოოდა მათ" **ფს. 75,7;** „გბრძოდი მე თქუენ... რისხვითა და მრისხანებითა დიდითა" I, **იერემ. 21,5.** იხ. მრისხანე.

**მრიცხუველ-ი** მთვლელი, ამრიცხველი: „მერმე წარმოჴდეს ცხოვარი ჴელთა მრიცხუველისაჲთა" O, **იერემ. 33,13.** იხ. რიცხუვა; შდრ. ვარსკულავთ-მრიცხუველი.

**მრო** «მასკნე»: „რტონი მისნი განუტევნა მის ზედა ყოფად იგი მროსა მას თანა ნერგისა მისისასა" I,—„რტონი მის-

ნი **გამოუვლინნა** მას მორწყუად იგი მასკნესა თანა მორჩისაგან ნერგობისა მისისა“ M, **ეზეკ. 117,7.**

**მრორინე:** „უკუეთუ ესე ადგილისა მრორინენი მონაზონნი მოვიდოდინ“ **ი.-ე. 43,5. იხ.** რორინება.

**მროწეულ-ი** იხ. ბროწეული, მრეწეული.

**მროწეულ-ი** «მორეწე»: „მორეწენი (მროწეულნი O) მისნი, ვითარცა ზუარაკნი, მართებულნი მუნ შინა“ I, **იერემ. 46,21.**

**მროწეულ-ი** ნახირი: „კურთხეულ იყვნენ... მროწეულნი ზროხათა შენთანი და სამწყსონი ცხოვართა შენთანი“ M, **II შჯ. 28,4;** „წარმოსტყუენვიდეს ცხოვარსა და მროწეულსა მათსა“ O, **I მფ. 27,9;** „სამწყსონი ჩუენნი და მროწეულნი და ყოველნი ბანაკნი ანგროვანთა ჩუენთანი წინაშე შენსა არიან და იჴმიე იგი“ O, **ივდ. 3,3;** „ჭამენ... ჴბოთა შორის მროწეულთა მწოვართა“ O, **ამოს 6,4;** „ტიროდეს მროწეულნი ზროხათანი, რამეთუ არა იყო საძოვარი მათა“ O, **იოვ. 1,18. იხ.** სამროწლე.

**მროწეულაკ-ი** ბროწეული მცირე: „ქმნა მროწეულაკები ასი და მოასხა გარდამოკიდებულთა მათ“ M, **II ნშტ. 3,16. იხ.** მროწეული (ბროწეული).

**მროწლის-სახე** «ვაშლნი სპილენძისანი», malum pinicum parvum, corymbus aureus: „მროწლის-სახენი ოთხასნი ორთა მათ სატიხართა“ O,—„ვაშლნი სპილენძისანი ოთხასნი ორთავე ბადეთანი“ pb., **III მფ. 7, 42. იხ.** სახე.

**მრუდ-ი** უსწორო: „მისი თესლი გულარძნილ არს და მრუდ“ **ფლპ. მოც. 6,25;** „რაჲთა არა ურნატნი იგი მრუდ იყვნენ“ **თომა მოც. 19,1. იხ.** განმრუდება, სიმრუდე, უმრუდესი.

**მრულალ-ი** მთვლემარე, «მირულებული»: „უთხრობნ იგი მრულალთა, რომელი უთხრობნ ცოფსა“ O,—„მითხრობა მირულებულისა მიმთხრობელი ცოფისა“ pb., **ზირ. 22,9. იხ.** რულ(ილ)ი.

**მრუმე** მოლუშული, ბნელი, დაბინდული: „მრუმედ მომხედა მე მზემან პირველისათჳს საცთურისა“ **ოქრ.-გურიტ. 226,37;** „ვითარ მრუმე იქმნა ოქროჲ, გარდაიქცა ვეცხლი კეთილი“ I, **გოდ. იერემ. 4,1. იხ.** მრუმლოვა.

**მრუმედ-მხედველ-ი** «მძიმედ-მხედველი», სუსტად მხედველი: „უკუეთუ იხილოს იგი მრუმედ მხედველმან... მიუღოს ნათელი თუალთაჲ“ C,—„უკუეთუ იხილოს იგი მძიმედ-მხედველმან... ნათელი თუალთაჲ მოაკლდეს“ Ч, **ბალ. 29,2. იხ.** მხედველი.

**მრუმედ-მხედველობა** «მძიმედ-მხედვარება», სუსტად ხედვა: „ვჰხედავ მრუმედ-მხედველობასა შენსა“ C,—„ვხედავ მძიმედ-მხედვარებასა შენსა“ Ч, **ბალ. 29,5. იხ.** მხედველობა.

**მრუმლოვა** შებნელება, შესალამოება, მოლუშვა, მოღრუბლვა: „ზამთარი ყოფად არს, რაჟამს ცაჲ მრუმლოვის და წითელ არს“ **ბ. კეხ.-ექუს. დღ. 82,14. იხ.** მრუმე.

**მრუშ-ი** იხ. მემრუშე, მომრუშე, მრუშება.

**მრუშება** მეძავობა; ბოზობა, როსკიპობა: „არა იმრუშო“ **მთ. 5,27;** „კაცმან, რომელმან იმრუშოს ცოლი ქმრისაჲ“ G,—„კაცმან, უკუეთუ ვინმე იმრუშოს ქმრის ცოლისა თანა“ pb., **ლევიტ. 20,10;** „იმრუშა ძელსა და ქვასა“ I, **იერემ. 3,9;** „ამრუშოს იგი“ **მთ. 5,32;** „გულისაგან გამოვლენ... **მრუშებანი**“ **მთ. 15,19;** „ალვიხუნე... მრუშებანი მისნი შორის ძუძუთა მისთა“ O, **ოვსე 2,2;** „მრუშებით ისიძვა“ O, **ზირ. 23,33.**

**მრუშებულ-ი** პატივახდილი: „სიკუდილით მოკუდეს მემრუშე და მრუშებული“ G, **ლევიტ. 20,10. იხ.** მრუში.

**მრქენალ-ი** მცემელი რქითა: „უკუეთუ მრქენალი იყოს კუროჲ“ O, **გამოსლ. 21,29. იხ.** რქენა.

**მრღუე** «გამოუცდელი»; გაუწმენდელი, უხალასო: „ვეცხლი თქუენი მრღუე არს“ O,—„ვეცხლი თქუენი გამოუცდელ“ pb., **ეს. 1,22.**

**[მრღუევა]** იხ. აღმრღუევა, ამრღუევა, მრღჳე, შემრღუევა.

**მრღჳე** მღვრიე: „რომელი ასუმიდეს მოყუასსა თჳსსა აღთქუეფულსა მრღჳესა“ O, **ამბ. 2,15;** „მრღჳედ მავალთა მდინარეთა სიმრთელესა ჴორცთასა და მღჳძარებასა სულთასა გარდააქცევედ“ **ოქრ.-მარხ. და იონ. 109,18. იხ.** სიმრღჳე.

**მრჩობლ-ი** ორმაგი, ორკეცი; «მარჩბივი»: „ბრძანა შეკრვაჲ მისი მრჩობლითა ჯაჭჳთა“ **საქ. მოც. 21,33;** „მათ მისცა მრჩობლი სამოსელი“ O, **დაბ. 45,22;** „მრჩობლი მიგაგო შენ“ O, **ზაქ. 9,12;** „მრჩობლთა მისთა შებმა უყოს“ M,—„შეუპყრნეს მარჩბივნი მისნი“ G, **II შჯ. 25,11;** „მრჩობლ ვყოთ თხოაჲ ჩუენი, რაჲთა მრჩობლვე მოვიღოთ“ **მ. სწ. 143,19;** „იხილო კაცი, მრჩობლად მეცნიერი, აღიმსთუე მისა“ **მ. სწ. 19,21.**

**მრცხელ-ი** მრეცხავი: „შემოვალს... ვითარცა მდელოსა მრცხელთასა (მდელო მრცხელთა pb.)“ O, **მალ. 3,2;** „ვითარცა მრცხელმან რაჲ შეწურის სამოსელი“ **გრ. ნოს.-კაც. აგებ. 170,4. იხ.** რცხა.

**მრწემ-ი, მრწემს-ი** «უკუანა», «დამონებული», «მონა», უმცროსი: „იყოს იგი ყოველთა მრწემ“ D,—„იყავნ იგი ყოველთა უკუანა“ C, **მრ. 9,35;** „მრწემ იყავ ქუეყანასა ეგჳპტეს“ G,—„დამონებულ იყავ ქუეყანასა მას ეგჳპტისასა“ M, **II შჯ. 15,15;** „რასა უბრძანებ მრწემსა შენსა“ G,—„რაჲთა უბრძანო შენსა მონასა“ M, **ისუ ნ. 5,15;** „მრწემნი შენნი ვართ“ G,—„მონანი შენნი ვართ“ M, **ისუ ნ. 9,8;** „ესე არსა ძმაჲ იგი თქუენი მრწემი?“ O, **დაბ. 43,29;** „ჯერ-არს ერთმანერთისა მიმართ თავყოფილი ფერჳთა ბანაჲ უხუცესთაჲ მრწემსთა მიმართ“ Ath.—**11,77v. იხ.** დამრწემება, უმრწემესი.

**მრწმუნებელ-ი** დამაჯერებელი: „მრწმუნებელ ექმნენით მას“ G,—„არცაღა გრწმენა მისი“ M, **II შჯ. 9,23. იხ.** რწმენა.

**მსახლობ-ი** მონა, «მახლობელი»: „ჩემნი არიან ძენი ისრაჱლისანი, მსახლობნი ყრმანი ჩემნი“ G,—„ჩემნი არიან ძენი ისრაჱლისანი, მახლობელნი და მონანი“ pb., **ლევიტ. 25,55. იხ.** სახლი.

**მსახრვალ-ი** (მსახრვლისა) «მისანი», გრძნეული; ჯადოქარი: „ყვნა მუცლით-მეზღაპრენი და მსახრვალნი“ **II ნშტ. 33,6;** „არა ესმინ მას ჴმაჲ მსახრვლისა ჴელოვნისაჲ“ **ფს. 57,6;** „ვინ-მე შეიწყალოს მსახრვალი, გუელმან თუ სცეს მას?“ G, **ზირ. 12,13;** „საიდუმლოჲ, რომელსა მეფე იკითხავს... არა არს... მსახრვალთა“

pb.,—„საიდუმლოსა მას, რომელსა იკითხავ... არა არს... მისანთა“ O, დან. 2,27. იხ. საჴრვა.

**მსახურ-ი** «მონა», «მტარვალი», მოსამსახურე: „არა ვარ მე იესუ, არამედ მონაჲ მისი ვარ, არა ვარ მე ქრისტჱ, არამედ მსახური ვარ მისი“ **თომა მოც. 15,33**; „მსახურნი იგი ეტყოდეს“ A,—„მტარვალთა მათ ჰრქუეს“ B, **ხზხტ. 133,4**; „იყოს იგი... ყოველთა მსახურ“ DE, **მრ. 9,35**; „თანა ჰყვანდა იოანეცა მსახურად“ **საქ. მოც. 13,5**; „ჰრქუა დედამან მისმან მსახურთა მათ“ **ი. 2,5**; „არა დასცხრებოდეს მსახურნი იგი მეფისანი“ I, **დან. 3,46**; „დაადგინა... მსახურთა თჳსთა ზედა“ **მთ. 24,45**; „ნუ განაბოროტებ მსახურსა“ G, **ზირ. 7,22**; „ორნივე მსახურნი ხართ ეშმაკისანი“ **ხზხტ. 132,26**; „მოვიდის მსახური იგი მღდელისაჲ“ O, **I მფ. 2,15**; „მსახურად წმიდათა დააწესნეს თავნი თჳსნი“ **I კორ. 16,15**; „შემწედ და მსახურად შეიწყნარნა ბერძენნი“ **ი.-ე. 51,14**; „ამცნო მსახურსა მას... ნუმცა ვინ შევალს ხილვად მისა“ **შუშ. VII, 5**. იხ. დამსახურება, კეთილად-მსახური, კეთილად-მსახურება, კერპთ(ა)-მსახური, კერპთ-მსახურება, მღდევრით-მსახური/მსხორი, მსახურება, მსახურებითი, მსახურებრივი, სამსახურებრივი, უმსახურება, უმსახურებელი, შემსახურება, ცეცხლის-მსახური.

**მსახურება** «მონება», «მთნევა», «ზორვა», სამსახურის გაწევა: „არა გმსახურებდეს შენ მსახურებასა მონისასა, ვითარცა მორეწე“ G,—„არა გმონებდეს შენ მონებასა კირთებრ, არამედ ვითარცა სასყიდლითა დადგინებული“ pb., **ლევიტ. 25,39**; „ექუს წელ გმსახუროს შენ“ M,—„გმონოს შენ ექუს წელ“ G, **II შჯ. 15,12**; „არა ჰმსახურებდენ უფალსა“ M,—„არა ემთნებოდინ უფალსა“ G, **ისუ ნ. 22,24**; „ჰმსახურებდეთ (ემთნნეთ G) უფალსა, ღმერთსა თქუენსა“ M, **ისუ ნ. 4,24**; „მსახურებაჲ ღმერთთაჲ“ A,—„უზორეთ ღმერთთა“ B, **ხზხტ. 125,15**; „მას მხოლოსა ჰმსახურებდე“ **მთ. 4,10**; „არა მოვიდა, ვითარმცა იმსახურა ვისგანმე, არამედ მსახურებად“ **მრ. 10,45**; „კეთილი ღუწოჲ პირველ ამსახურის“ C, **ი. 2,10**; „ღმერთსა... ქრისტეანეთასა ჰმსახურებ“ **ფლკტ. 138,7**; „ვჰმსახურო, ვითარცა შენ გინდეს“ **ანდ.-ანატ. 219,12**; „არა ვჰმსახურო კერპთა“ **ფლკტ. 139,35**; „ულმრთონი ჰმსახურებდენ კართა მართალთასა“ O, **იგ. ხოლ. 14,19**.

**მსახურება** სამსახური: „ვითარ აღასრულეს მსახურებაჲ იგი მათი“ **საქ. მოც. 12,25**; „მსახურებაჲ ღმრთისა მიმართ—დასაბამ ცნობის“ pb., **იგავ. ხოლ. 1,7**; „ვითარცა აღივსნეს დღენი იგი მსახურებისა მისისანი“ **ლ. 1,23**; „სოფელი ყოველი მიიქციეს და მსახურებაჲ ღმერთთაჲ დააყუდნეს“ **რიფს. 166,25**; „მსახურებასა მას უფლისასა შინა დგეს და იმარხვიდეს“ **საქ. მოც. 13,2**; „ნუცამცა იგინი დააყენებენ მსახურებასა უფლისასა“ O, **ნეემ. 10,39**.

**მსახურებისა-ჲ** «მსახურებრივი»: „ყოველსა საქმესა მსახურებისასა ნუ იქმთ“ pb.,—„ყოველი საქმე მსახურებრივი არა ჰქმნათ“ G, **რიცხ. 28,18**.

**მსახურებულ-ი** «ნაჭმარები»: „მოიღო იოდასაფ საბლარდნელი მსახურებული და შეჰმოსა ბაჰლავარს“ Ꮯ,—„სხუაჲ შეიმოსა ძუელი და ნაჭმარები“ **Ⴁ, ბალ. 86,16**. იხ. მსახური.

**მსახურებით-ი** «სამსახურებელი»: „ყოველი საქმე მსახურებითი არა ჰქმნათ“ G,—„ყოველი საქმე სამსახურებელისა არა ჰქმნეთ“ pb., **ლევიტ. 23,7**. იხ. მსახურება.

**მსახურებრივ-ი** «მსახურებისა»: „ყოველი საქმე მსახურებრივი არა ჰქმნათ მას შინა“ G,—„ყოველი საქმე მსახურებისა არა ჰქმნეთ მას შინა“ pb., **ლევიტ. 23,21**. იხ. მსახურება.

**მსაჯულ-ი** «მთავარი», განმსჯელი, განმკითხავი, მოსამართლე: „უბრძანა მსაჯულმან მან შეკრვაჲ მათი“ B,—„ბრძანა მთავარმან მან შეკრვაჲ მათი“ A, **ხზხტ. 134,28**; „ნუუკუე მიგცეს მოსაჯულმან მან შენმან მსაჯულსა“ **მთ. 5,25**; „ვინ დაგადგინა შენ... მსაჯულად ჩუენ ზედა?“ O, **გამოსლ. 2,14**; „შეიყუარეთ სიმართლჱ მსაჯულთა ქუეყანისათა“ O, **სიბრ. ხოლ. 1,1**; „დღეს მსაჯულ და ხვალე დასაშჯელ“ **მ. სწ. 90,24**; „მსაჯულთა მსოფლიოთა ოდეს განბჭიან ვისთჳსმე სიკუდილი, გინა გუემაჲ... ვერ განერების იგი პატიჟისა მისგან განბჭობისა მის ზედა“ **მ. სწ. 183,27**. იხ. სჯა; შდრ. მართლმსაჯული.

**მსაჯულება, მსაჯულობა** «მთავრობა»; მსაჯულად ყოფნა: „მსაჯულებასა მას ასურთა ზედა კჳრინჱსსა“ C,—„მთავრობასა ასურეთს კჳრინჱსსა“ DE, **ლ. 2,2**; „აიძულებდეს მსახურებად კერპთა აგრიკოლაოზისა მთავრობასა“ A,—„ხარკსაცა მისცემდეს მსაჯულსა მას აგრიკოლასს“ B, **ხზხტ. 124,2**; „ნუ ითხოვ მსაჯულებასა“ O, **ზირ. 7,6**; „ჟამი იგი, ოდეს ვერვის სარგებელ ეყოს არცა მთავრობაჲ... არცა მსაჯულობაჲ... არამედ სამართლად მოეგებოდის კეთილი“ **მ. სწ. 125,30**. იხ. სჯა; შდრ. მართლმსაჯულება/მართლმსაჯულობა.

**მსგავს-ი** იგივე, სწორი, თანაბარი: „ვის არიან მსგავს?“ **ლ. 7,31**; „არა მსგავს მისა შჩნდე“ O, **იგ. ხოლ. 26,4**; „დედაკაცი მემრუშე, მსგავსი შენი“ I, **ეზეკ. 16,32**; „რაჲთა განწმიდოს მსგავსი მსგავსითა“ **გრ. ანძ.-შობ. 298,38**; „რომლისა არავინ იყო მსგავს მისა ქუეყანასა ზედა ნაშობთაგან დედათასა“ **რიფს. 176,18**; „არა მსგავს იყვნეს მორჩთა მისთა“ O, **ეზეკ. 31,8**. იხ. ანგელოზთ-მსგავსი, კამარის-მსგავსი, მსგავსება, შემსგავსება, შეუმსგავსი; გვანა.

**მსგავსად** «-ებრ»: „მსგავსად სარწმუნოებისა თქუენისა“, **მთ. 9,29**; „მსგავსად სიტყჳსა შენისა“ C,—„სიტყჳსაებრ შენისა“ DE, **ლ. 2,29**.

**მსგავსება** მსგავს ყოფა, მიბაძვა, შეთანაბრება; «თჳსება», «თჳსობა»: „ემსგავსოს იგი კაცსა ბრძენსა“ **მთ. 7,24**; „ჰბაძვიდა პირუტყუთა უგუნურთა და მიემსგავსა მათ“ **ფს. 48,13**; „მისსა მას სიწმიდესა და სიყუარულსა ემსგავსენით“ **ოქრ.-გურიტ. 225,16**; „ბრპენსა ამსგავსებს ცოდვასა“ **ოქრ.-მარხ. და იონ. 105,11**; „ხატად მსგავსებისა შინა თჳსისა ქმნა იგი“ pb.,—„ხატად თჳსისა თჳსობისა შექმნა იგი“ O, **სიბრძ. ხოლ. 2,23**.

**მსგავსება** «ხატი ქმნულებისაჲ», «კერპი»: „მსგავსებაჲ არა იხილეთ მას დღესა შინა“ G,—„ხატი ქმნულები-

საჲ არა იხილოთ თქუენ დღესა მას“ M, II **შჯ. 4,15**; „ნუ... იქმთ თავთა თქუენთად მსგავსებასა წახნაგებულსა ყოველსა ხატსა“ G,—„ნუცა იქმთ თავისა თქუენისა კერპთა, გამოქანდაკებულთა მსგავსად ხატისა“ M, II **შჯ. 4,16**; „შორის მისსა ვითარცა მსგავსებაჲ ოთხთა ცხოველთაჲ“ O, **ეზეკ. 1,5**.

**მსგავსებულ-ი** მსგავსი: „ღმერთნი (კერპნი C) იგი მსგავსებულ არიან კაცთა“ **საქ. მოც. 14,11**. იხ. მსგავსი.

**მსგეფს-ი** შვიდეული, ერთი კვირა: „ორი მსგეფსი დაყვის ქუე-მწოლარემან“ ი.-ე. **36,20**.

**მსთობა** «აღმსთობა», ადრე ადგომა, ასწრაფება: „იმსთუეთ ხვალისა“ G,—„აღიმსთუეთ ხვალისაგან“ M, **მსჯ. 19,9**; „ვიმსთოთ ვენაჴთა შინა“ M,—„აღვიმსთოთ ვენაჴებად“ O, **ქება 7,11**; „წყალობამან მისმან იმსთო ჩემდამო“ **ფს. 58,11**. იხ. აღმსთობი, ა(ღ)მსთობა, ამმსთობელი.

**მსთუა, მსთო(ვ)ა, მსთუვა** ადრეული, ადრე მოწეული, «წინამორბედი»: „მსთუაჲ ოდენ ყურძენი შეშავებულ იყო“ **საკ. წიგ. II 116,38**; „მოიღოს (წჳმაჲ) მსთუაჲ და მცხუედი“ **იაკ. 5,7**; „ვითარცა მსთუაჲ ლეღჳ“ O,—„ვითარცა წინამორბედი ლეღჳსა“ pb., **ეს. 28,4**; „წჳმაჲ... მსთოაჲ და მცხუედი“ G,—„წჳმაჲ მსთუვაჲ და მცხუედი“ M, II **შჯ. 11,14**.

**მსთუად** «მსწრაფლ», «ადრე», მალე, ჩქარა: „აღმოედით ჩუენდა მსთუად“ M,—„აღმოვედ ჩუენდა მწრაფლ“ G, **ისუ ნ. 10,6**; „მისდრკეს მსთუად გზისაგან“ G,—„გარდაჴდეს ადრე გზისა მისგან“ M, **მსჯ. 2,17**; „მსთუად შეგესემინ ჩემი“ C,—„მსწრაფლ შეგესემინ ჩემი“ Ꮭ, **ფს. 101,3**; „მსთუად იშუებდე ნაყოფთა მისთა“ O, **ზირ. 6,20**; „მსთუად მეწიენ ჩუენ წყალობაჲ შენი“ **ფს. 78,8**; „მსთუად განთიად მოვიდეს სამარესა მას“ C,—„ცისკარსა მსთუად მოვიდეს საფლავსა მას“ DE, **ლ. 24,1**. იხ. მსთუა.

**მსთულებელ-ი** მოსავლის ამღები, მკრეფელი: „ვითარცა მეჴუფხლჱ შემდგომად მსთულებელთა“ O, **ზირ. 30,16**; „იგინი ვითარცა მსთულებელნი მოუგებდენ“ I, **იერემ. 25,30**; „სახლნი მეფისა ბაბილონისანი, ვითარცა კალონი მსთულებელისანი, დაილეწნენ“ O, **იერემ. 51,33**. იხ. სთულება.

[**მსივან-ი**] იხ. მსივანება, სიმსივნე; შდრ. პირმსივანი.

**მსივანება** სიმსივნე: „წყლით განსივებაჲ მუცლისაჲ და მსივანებაჲ ანუ ზარის-განჴდანი ჴორცთანი“ **ოქრ.-მარხ. და იონ. 109,15**. იხ. მსივანი.

**მსიძავ-ი** «მამაკაცი მეძავი»: „არა იყოს მსიძავი ძეთაგან ისრაჱლისათა“ G,—„ნუცა იპოებინ მამაკაცი მეძავი ძეთაგან ისრაჱლისათა“ M, II **შჯ. 23,17**; „ყოველთა მსიძავთა მისთა კუალად სასყიდელსა მისცემდა“ I, **ეზეკ. 16,32**; „სხუაჲ (არს სინანული) მსიძავთაჲ“ **ლიმ. 39,10**. იხ. სიძვა.

**მსმენელ-ი** ყურის მგდებელი, გამგონე: „განსწმედენ გონებასა მსმენელთასა სარგებლითა სწავლითა“ **ფლკტ. 143,22**; „გულისჴმის-ყოფაჲ ულირს არა ხოლო მეტყუელსა, არამედ მსმენელსაცა“ **მრთ. A. კ. იერ.-სული წმ. 162**; „მოიგნე შენ სასმენელნი მეუფისანი კეთილად მსმენელად ვედრებასა შენსა“ **მ. სწ. 12,24**; „არა... საწყინო ვიქმნეთ მკითხველთა და მსმენელთა“ **ი.-ე. 22,17**. იხ. სმენა.

**მსოფლელ-ი** მკვიდრი; პროვინციელი: „განმართლებაჲ ერთი იყოს მწირისა და მსოფლელისაჲ“ G, **ლევიტ. 24,22**; „თქუენ მსოფლელ ხართ“ M, **ისუ ნ. 9,22**. იხ. სოფელი.

**მსოფლიო, სოფლიო** ერისკაცი, საერო: „აქუნდა პირველსა მასცა სჯულსა სამართალი მსახურებათაჲ, წმიდაჲ იგი მსოფლიოჲ“ **ჰებრ. 9,1**; „თქუა ერთმან ფილოსოფოსმან მსოფლიომან“ **მ. სწ. 113,30**; „სამოსლითა მით მსოფლიოჲთა, საერისკაცოჲთა“ **მ. სწ. 126,23**; „პირსა მისსა მსოფლიოჲ სიტყუაჲ არა გამოვიდოდა, არამედ ყოველივე საღმრთოჲ და სულიერი“ **ი.-ე. 21,36**; „დააცადე სოფლიოთა მაგათ საქმეთა უბნობაჲ“ **ი.-ე. 21,34**; „ესუა მას ძმაჲ ჴორციელად მსოფლიოჲ“ **ლიმ. 31,23**; „ოდეს-იგი ვიყავ მე სოფელსა შინა, (შორის) სოფლიოთა ვზუაობდი“ **მ. სწ. 261,25**. იხ. სოფელი.

**მსრბოლ-ი** შიკრიკი, «მორბედი»: „ვითარცა კეთილი მსრბოლი (მოიწიოს)“ O, **იგ. სოლ. 24,34**; „წარწყმდეს სივლტოლაჲ მსრბოლისაგან“ O, **ამოს 2,14**; „არა მოაკლდა მსრბოლი სასრბოსაგან თჳსისა“ pb.,—„არა მოაკლო მორბედმან სრბისაგან თჳსისა“ O, **იერემ. 8,6**. იხ. სრბა.

**მსტო(ვ)არ-ი, მსტუ(ვ)არ-ი** (მსტოვრისა) «განმმსტრობი», მზვერავი, ჯაშუში, მოთვალთვალე: „დამალნა მსტოვარნი იგი“ pb.,—„დამალნა განმმსტრობნი“ G, **ისუ ნ. 6,25**; „მსტოვრად მიგეც სახლსა ისრაჱლისასა“ O, **ეზეკ. 33,7**; „გულისა მსტუვარი ჭეშმარიტ და ენისა მსმენელ“ M, **სიბრძ. სოლ. 1,6**; „შეიწყნარნი მსტუარნი იგი“ **იაკ. 2,25**; „დაყუდებაჲ მსტოვარი არს მღჳძარე“ **მ. სწ. 22,31**; „თუალნი მისნი წმიდისა მიმართ ისრაჱლისა მსტოვარ იყვნენ“ O,—„თუალნი მისნი წმიდისა მიმართ ისრაელისა ჰხედვიდენ“ pb., **ეს. 17,7**; „მსტურად ქუეყანისა მოსრულ არიან“ **საკ. წიგნ. II 70,24**; „მსტურად (მსტოვრად O) მიგეც შენ სახლსა ისრაჱლისასა“ I, **ეზეკ. 3,17**. იხ. სტუანვა; შდრ. **ნი**შის-მსტოვარი.

**მსტოვრობა/მსტურობა**: „შეწირეს... მთავართა ტომთასა ამათ წინაშემდგომელთა ზედა მსტურობისათა“ G, **რიცხ. 7,2**. იხ. მსტოვარი/მსტუარი, ტყირბის-მსტურობა.

**მსტჳნავ-ი** «მსტჳნვარი»: „ჴმაჲ მათი ვითარცა გუელისაჲ მსტჳნავისაჲ (მსტჳნვარისაჲ O)“ pb., **იერემ. 46,22**. იხ. სტჳნვა.

**მსტჳნვარ-ი** «მსტჳნავი»: „ჴმაჲ მათი ვითარცა გუელისაჲ მსტჳნვარისაჲ“ O,—„მსტჳნავისაჲ“ pb., **იერემ. 46,22**. იხ. სტჳნვა.

**მსუენ-ი** lacerta: „არაწმიდა არს... მხულივი და მსუენი და მთხუნველი“ M, **ლევიტ. 11,30**.

**მსუენ-ლომ-ი** «მიწის-ლომი»: chamaeleon: „და ძოვდენ შორის მისსა... მსუენ-ლომნი“ O,—„და ძოვდენ საშუალ მისსა... მიწის-ლომნი“ pb., **სოფ. 2,14**. შდრ. ლომი.

**მსუმელ-ი** მსმელი, მთრობელი: „აჰა კაცი მჭამელი და ღჳნისა მსუმელი“ **მთ. 11,19**. იხ. სუმა; ღჳნის-მსუმელი.

**მსუნევან-ი, მსუნოან-ი** «ხავონანი», ხმიადი, ნაზუქი: „უქმნენ მსუნევანი ძალთა ცისათა“ O,—„ქმნად ხავონანი ძალთა ცისათა“ pb., **იერემ. 7,18**; „თჳნიერად ქმართა ჩუენთა უქმენით მას მსუნოანი და უგებდით მათ საგებელსა“ O,—„ნუ ქმართა ჩუენთა უქმნით მას მსუნოანი“ I, **იერემ. 44,19**.

**მსუქან-ი, მსუქანე** «უსხი», «პოხილი»: „მოიბთ ზუარაკი იგი მსუქანი და დაკალთ“ DE,—„მოიბთ ჴარი იგი უსხი და დაკალთ“ C, **ლ. 15,23**; „მსუქანსა მას დაჰკლევდით“ I,—„პოხილთა დაჰკლავთ“ pb., **ეზეკ. 34,3**; „გუამსა შინა მსუქანესა და ნუკჳეულსა ეგზებინ დაუშრეტელად ალი იგი სიძვისაჲ“ **მ. სწ. 304,16**; „მოიბთ ზუარაკი იგი მსუქანე“ Ath.—**11,221v**.

**მსყიდელ-ი** მყიდველი; «მოფარდული»; «რომელი ყიდდეს»: „ხუარბლისა ვაჭართა დაჰჭშნეს კარნი ქულბაგთა მათთანი... და მსყიდელნი შეიწრდეს“ **მ. სწ. 64, 14**; „სასხდომელები იგი მსყიდელთაჲ მათ ტრედისათაჲ დაემჴუა“ DE,—„სავარძლები იგი ტრედის-მოფარდულთაჲ დაუმჴუა“ C, **მრ. 11,15**; „სასხდომელი იგი მსყიდელთაჲ მათ ტრედებისათაჲ დაუმჴუა“ DE,—„...დაამჴუა და საჯდომელები, რომელი ყიდდეს ტრედებსა“ C, **მთ. 21,12**. იხ. სყიდა; შდრ. კაცის-მსყიდელი, კერმის-მსყიდელი.

**მსწავლელ-ი** დამრიგებელი, «მწურთელი»; «განზმნული»: „ხოლო მე მსწავლელი თქუენი ვარ“ O,—„ხოლო მე მწურთელი თქუენი“ pb., **ოვსე 5,2**; „კაცმან მსწავლელმან უწყის მრავალი“ pb.,—„კაცმან განზმნულმან გულისხმა-ყვის ყოველი“ O, **ზირ. 31 (34), 9**. იხ. სწავლა.

**მსწრაფლ, მწრაფლ, მწლაფრ** «მეყსეულად», «მსთუად», «მოსწრაფედ», «მოსწრაფებით»; საჩქაროდ, მალე: „ჴმა-ყო მსწრაფლ ყრმისა მიმართ“ G,—„ღაღად-ყო მეყსეულად... და ჰრქუა მონასა თჳსსა“ pb., **მსჯ. 9,54**; „მსწრაფლ შეგესემინ ჩემი“ Ꞁ,—„მსთუად შეგესემინ ჩემი“ Ꞇ, **ფს. 101,3**; „აღმოვედ ჩუენდა მწრაფლ“ G,—„აღმოვედით ჩუენდა მსთუად“ M, **ისუ ნ. 10,6**; „მწრაფლ მეძიებდა მე“ Q,—„მოსწრაფე მეძიებდა მე“ pb., **II ტიმ 2,17**; „მოაქცია ერმან მან მსწრაფლ“ **დან. 13,50**; „მწრაფლ წარგზავნნენ იგინი“ O,—„მოსწრაფებით წინა წარავლენდეს მათ“ pb., **სიბრძ. სოლ. 19,2**; „მწრაფლ მოიყვანნენ მისა“ **არსტ. 63,2**. „მწლაფრ მიიმართა საპყრობილესა“ **ანდ.-ანატ. 201,13**. იხ. სწრაფი.

**მსწრაფლ-ი, მწრაფლ-ი** სწრაფი, საჩქარო: „მწრაფლი აღსასრული მათ ზედა მოივლინა“ O, **სიბრძ. სოლ. 14,14**. იხ. მსწრაფლ.

**[მსჭუალვა]** იხ. განმშჭუალვა, დამსჭუალვა/დამშჭუალვა/დამრჭუალვა, სამსჭუალი, უკუმშჭუალვა, შემშჭუალვა.

**[მსხდომ-ი]** იხ. აღმსხდომი.

**მსხდომარე** «დამკჳდრებული», მჯდომარე: „მსგავს არს ყრმათა, მსხდომარეთა შორის უბნებსა“ C,—„მსგავს არს ყრმათა, რომელნი სხენედ უბანთა ზედა“ DE, **მთ. 11,16**; „მოიწყინნა ქუეყანამან მსხდომარენი იგი მას ზედა“ G,—„მოიწყინნა ქუეყანამან დამკჳდრებულნი მას ზედა“ pb., **ლევიტ. 18,25**. იხ. სხდომა; შდრ. ზე-მსხდომარე, ინაჭით-მსხდომარე.

**მსხემ-ი** «შინ მყოფი», «მწირი», «მოსრული», «დამონებული», «დამკჳდრებული», უცხო, ყარიბი: „მსხემი მღდელისაჲ“ G,—„შინ მყოფმან მღდელისამან“ pb., **ლევიტ. 22,10**; „მსხემ იყავ ქუეყანასა მათსა“ G,—„მწირ იყავ ქუეყანასა მათსა“ pb., **ლევიტ. 28,7**; „არა ჰქმნეთ მკჳდრმან და მწირმან მსხემმან“ G,—„არა ჰქმნეთ მას შინა მკჳდრმან და მწირმან, რომელი მოსრულ იყოს თქუენ შორის“ pb., **ლევიტ. 16,29**; „მსხემ იყავ ქუეყანასა ეგჳპტისასა“ G,—„დამონებულ იყავ ქუეყანასა მას ეგჳპტისასა“ pb., **II შჯ. 24,22**; „მწირ და მსხემ ხართ თქუენ“ pb., **ლევიტ. 25,23**; „მსხემსა და ობოლსა და ქურივსა არა ჰმძლავრობდეთ“ I, **იერემ. 7,6**; „რომელსა შინა მსხემ იყვენით“ G,—„რომელთა შორის დამკჳდრებულ იყვენით“ pb. **ლევიტ. 18,3**.

**მსხემ/სხემ-ყოფა** «მკჳდრობა», «მწირობა», «წარტყუენვა»: „მსხემ იყო ღავას“ G,—„მკჳდრობდა იგი გაბაას“ M, **მსჯ. 19,16**; „მსხემი ბევრთა შორის მთისა ეფრემისთა“ G,—„რომელი მწირობდა ადგილთა მთისა ეფრემისთა“ M, **მსჯ. 19,1**; „რომელნი სხემ ყვნა ნაბუქოდონოსორ მეფემან“ O,—„რომელნიცა წარსტყუენა ნაბუქოდონოსორ მეფემან“ pb., **ნეემ. 7,6**. იხ. მსხემობა.

**მსხემობა** «მწირობა», «მკჳდრ ყოფა», «მკჳდრობა», «დამკჳდრება»: „რად მსხემობ ნავთა შინა“ G,—„რაჲსათჳს მკჳდრ ხარ ნავთა შინა“ M, **მსჯ. 5,17**; „იწყო მსხემობად (მკჳდრობად M) კაცისა მის თანა“ G, **მსჯ. 17,11**; „იმსხემა მუნ რიცხუსა მცირესა“ G,—„დამკჳდრებად მუნ მცირედ ჟამ“ M, **II შჯ. 26,5**.

**მსხემობა** ყარიბობა, უცხოობა: „შვილნი მსხემობისანი“ O, **II ეზრა 8,35**; „წარვიდა კაცი... მსხემობად ველსა მოაბისასა“ G,—„წარვიდა კაცი... მწირობად სოფელსა მას მოაბისასა“ M, **რუთ 1,1**. იხ. მსხემი.

**მსხეპველ-ი**: „პოოს მსხეპველ ლეღუსულელისაჲ“ A—**92,354**. იხ. სხეპ(ვ)ა.

**მსხეპრ-ი** მძაფრი: „ოდეს წარჴდა წჳმაჲ იგი მსხეპრი და დაშთა მისგან ცუარი ხოლო“ I, **III ეზრა 4,49**.

**მსხლეტარ-ი, მსხლეტარე**: „წყალი ბუნებით მდინარე არს და მსხლეტარ სიმაღლისაგან“ **ბ. კეს.-ექუს დღ. 43,3**; „მუჴლი მრგუალ არს და მსხლეტარე“ **ბ. კეს.-ექუს. დღ. 132,10**. იხ. სხლეტა.

**მსხმელ-ი** იხ. ორთმსხმელი.

**მსხმო** «ნაყოფიერი», ნაყოფით სავსე: „ვითარცა ზეთისხილი მსხმოჲ“ Ꞇ,— „ვითარცა ზეთის-ხილი ნაყოფიერი“ Ꞁ, **ფს. 51,10**. იხ. სხმა.

**მსხუერპლ-ი** «ძღუენი», «ზორვა», «შესაწირავი», «საკლველი»; «პასექი»: „უკუეთუ მრგულიად-დასაწუველი იყოს მსხუერპლი იგი მისი... ზროხათაგან“ O,—„უკუეთუ ყოვლად-დასაწუველი იყოს ძღუენი მისი ზროხათაგან“ G, **ლევიტ. 1,3**; „შეკრბეს ზორვად ზორვასა დიდსა“ G,—„შეკრბეს... შეწირვად მსხუერპლისა დიდისა“ M, **მსჯ. 16,23**; „აღიყვანეს იგი ...მიცემად მსხუ-

ერპლისა“ C,—„აღმოიყვანეს ყრმაჲ იგი... მიცემად შესაწირავი“ DE, **ლ. 2,24;** „შეწიროს... ვითარცა ცმელი მსხუერპლისა მაცხოვარებისაჲ“ G,—„შეწიროს... ვითარცა ცმელი იგი საკლველისა მის ცხორებისაჲ“ M, **ლევიტ. 4,26;** „წყალობაჲ მნებავს და არა მსხუერპლი“ **მთ. 9,13;** „შესწირონ მსხუერპლი და შესაწირავი“ O, **ეს. 19,21;** „დაჰკლა შენ მსხუერპლი უფლისა ღმრთისა შენისა“ M,—„დაუკლა პასექი უფალსა ღმერთსა შენსა“ G, **II შჯ. 16,2.** იხ. მსხუერპლება, სამსხუერპლო.

**მსხუერპლება** «შეწირვა», «მსხუერპლისა შეწირვა»: „უკუეთუ ამსხუერპლოთ მსხუერპლი“ G,—„უკუეთუ შესწიროთ შესაწირავი“ pb., **ლევიტ. 19,5;** „უმსხუერპლეს მუნ უფალსა“ G,—„შეწირეს მუნ მსხუერპლი უფლისა“ M, **მსჯ. 2,5.** იხ. მსხუერპლი.

**მსხჳლ-ი** იხ. უმსხო.

**მსჯავრ-ი, მშჯავრ-ი** «სასჯელი», «საშჯელი», «სარჩელი», «სამართალი»: „ისმინე სამართალთა და მშჯავრთაჲ, რაოდენთა მე გასწავებ“ G,—„გესმოდენ ისრაჱლსა სამართალი და მსჯავრი, რომელსა-ესე მე გასწავებ“ **M, II შჯ. 4,1;** „არა მისდრეკდენ მშჯავრსა, არცა თუალ-ახუმიდენ პირსა“ G,—„ნუ გარდასდრეკ სასჯელსა, ნუცა შჯით თუალხუმით“ **M, II შჯ. 16,19;** „უფალსა უყუარს მშჯავრი (სამართალი Ꮯ)“ **ფს. 36,28;** „წრფელ არიან მსჯავრნი შენნი“ **ლონგ. 192,8;** „ჰყოფს მშჯავრსა მწირისასა“ G,—„ყვის საშჯელი მწირისა“ **M, II შჯ. 10,18;** „არა მისდრიკო მშჯავრი მწირისა“ G,—„ნუ განსდრეკ სარჩელსა მწირისასა“ **M, II შჯ. 24,17.** იხ. სჯა.

**მტანჯველ-ი** იხ. ტანჯვა.

**მტარვალ-ი** «მსახური», «ასისთავი», ჯარისკაცი, ჯალათი, მხედარი, სარწმუნო: „მტარვალთა მათ ჰრქუეს“ B,—„მსახურნი იგი ეტყოდეს“ A, **სბსტ. 133,4;** „მოუწოდა მტარვალსა მას“ C,—„მოუწოდა ასისთავსა მას“ DE, **მრ. 15,44;** „ჰრქუა მტარვალთა მათ, რომელნი ჰგუემდეს წმიდასა მას“ **ფლკტ. 138,19;** „მიიწინეს... ნიორაკთ-მოძღუარნი იგი მტარვალითურთ“ **რიფს. 175,11;** „მოვიდეს ორნი იგი მტარვალნი და შემიპყრნეს ჩუენ“ **ი. მოც. 67,26;** „მოჰყვანდა რიფსიმე მტარვალთა მათ მძლავრ თრევითა“ **რიფს. 171,3;** „მოუვლინნეს ერისთავთა მათ მტარვალნი“ **საქ. მოც. 16,35.**

**მტარვალთ-მთავარ-ი** მთავარი ჯალათი: „გამოვიდა მტარვალთ-მთავარი იგი სიქადულით“ **რიფს. 177,1.** შდრ. მთავარი.

**მტაცებელ-ი** წამრთმევი, წამგლეჯელი: „მგელნი მტაცებელნი“ **მთ. 7,15:** „(არა ვარ)... მტაცებელ, ცრუ, მემრუშე, გინა ვითარ-ესე მეზუერე“ **ლ. 18,11.** იხ. ტაცება.

**[-მტე,-ტე]** იხ. მეპურის-(მ)ტე, პურის-მტე, ძუძუჲსმტე.

**მტევებარ-ი, მტეობარ-ი** (მტევებრისა) მარბიელი, მდევარი, «გამონახეთქი»: „მტევებარნი (მტეობარნი O) ჩრდილოჲთ მოვიდეს მის ზედა“ I,—„გამონახეთქი ჩრდილოჲთ მოვიდა მის ზედა“ **pb., იერემ. 46,20;** „ნუ გეშინინ მტევებრისაგან ქალდეველთაჲსა“ **O, IV მფ. 25,24.** იხ. ტევება.

**მტერ-ი** «წინა-აღმდგომი», მოცილე: „ჩუენი ხარა ანუ მტერთა ჩუენთა?“ pb.,—„ჩუენი ხარ ანუ წინააღმდგომთაჲ?“ **G, ისუ ნ. 5,13;** „მოიძულო მტერი შენი“ **მთ. 5,43;** „გიყუარდედ მტერნი თქუენნი“ **ლ. 6,27;** „განიბნინედ ყოველნი მტერნი მისნი“ **ფს. 67,2;** „შემრაცხა მე ვითარცა მტერი“ O, **იობ 33,10;** „რომელი არა არს ჩემ თანა, მტერი არს ჩემი“ **ლ. 11,23;** „შეიშურვა მტერმან სარწმუნოებაჲ იგი მისი“ **დდ. 127,15.** იხ. მემტერე, მტერება/მტერობა/მტერვა, შემტერება.

**მტერება, მტერობა, მტერვა** «გულს-დგმა», მტრობა: „შენ დასცენ ყოველნი, რომელნი მემტერნეს მე ამაოდ“ **ფს. 3,8;** „ჰეროდე ჰემტერა მას“ C,—„ჰეროდიას გულსედგა მისი“ **DE, მრ. 6,19;** „ვემტერო მტერთა თქუენთა“ **O, გამოსლ. 23,22;** „ანგელოზნი... არა იმტერებიან და არცა იშურებენ“ **მ. სწ. 267,17;** „არავის ემტეროს (კაცი) ყოლადვე“ **მ. სწ. 208,23.** „გმტერვან თქუენი იგინი ზაკუვით“ G,—„გემტერებიან თქუენ იგინი საცთურითა“ **pb., რიცხ. 25,18;** „ჰმტერავს ხესა მას გუელი დიდი“ **ფიზ. XXX 10.** იხ. მტერი.

**მტერობა** წინააღმდეგობა, ორგულება: „ზრახვა იგი ჴორცთა მტერობა არს ღმრთისა“ **ჰრომ. 8,7;** „გულსა შიდა თჳსსა დაიდვეს მტერობაჲ“ **O, იერემ. 9,8;** „მტერობაჲ და გულის-წყრომაჲ და ესეცა არს დიდი სიბილწე“ **O, ზირ. 27,33;** „მტერობაჲ ერთისაჲ გჳბრძანა ჩუენ ღმერთმან, რომელ არს ეშმაკი“ **მ. სწ. 31,12.** იხ. მტერი.

**მტერმოყუარე** მტრისმოყვარული: „ნუ მტერმოყუარე ექმნები კაცსა ამაოსა“ **O, იგ. სოლ. 3,30.** იხ. მოყუარე.

**მტერმოყუას-ი** მტრის მოყვარული: „ნუ მტერმოყუას ექმნები კაცსა ამაოსა“ **იგ. სოლ. 3,30.** შდრ. მოყუასი.

**მტიერ-ი** ბელატი: „ღგუალე, მტიერო!“ **O, IV მფ. 2,24.** იხ. სიმტიერე.

**მტილ-ი** ბაღი, ყვავილნარი, ბოსტანი: „რომელი (მდოგჳ) მოიღო კაცმან და დასთესა მტილსა თჳსსა“ **ლ. 13,19;** „მომეც ვენაჴი შენი მე და იყოს ჩემდა მტილად სამხლედ“ **O, III მფ. 21,2;** „მტილი მოკრძალული, წყაროჲ დაბეჭდული“ **O, ქებ. 4,12;** „მოვრწყო მტილები ჩემი“ **O, ზირ. 24,42;** „მტილსა ნიგუზოვანთასა შევედ“ **კ. იერ.-აღდგ. 157,13;** „მოიღო კაცმან და დასთესა თჳსსა მტილსა“ **ოქრ.-გურიტ. 226,6;** „შეზღუდე მტილი შენი ეკლითა“ **მ. სწ. 13,4.** იხ. მემტილე, მტილოვანი.

**მტილოვან-ი:** „მყის შეიმოსნეს თავნი მთათანი და განემზადნეს მტილოვანნი“ **ბ. კეს.-ექუს. დღ. 75,14.** იხ. მტილი.

**მტირალ-ი** მოტირალი; «მეტირალი»: „იხილა... მტირალნი“ **C, მრ. 5,38;** „ტიროდით მტირალთა თანა“ **ჰრომ. 12,15;** „მოხადეთ მტირალთა და მოვიდეს“ O,—„მოჰხადეთ მეტირალთა და მოვიდედ“ **I, იერემ. 9,17.** იხ. ტირილი.

**მტკაველ-ი:** „ვინ აღწყნა... ცაჲ მტკაველითა თჳსითა“ **I, ეს. 40,12.**

**[მტკეცა]** იხ. [დამტკეცა](-ილი).

**მტკივან-ი** მატკივნებელი, მწველი: „მტკივან არს ზამთარი ესე“ ბ. კეხ.-40-თჳხ 119,35; „ჭირი მტკივანი“ ბ. კეხ.-40-თჳხ 119,7; „სიმწარე იგი სატანჯველთა მტკივანთაჲ“ მ. ხწ. 127,21; „შეიწყნარნეთ სიტყუანი ჩემნი ვითარცა წამალნი მტკივანნი“ მ. ხწ. 270,30; „იყო ესე წამალი მტკივანი“ H—341,627. იხ. ტკივილი.

**მტკივნეულ-ი:** „პირი... არა ჰმუნავნ, არა მტკივნეულ არნ“ მ. ხწ. 141,5. იხ. მტკივანი, ტკივილი.

**მტკიცე** «მძლავრი», მყარი, «მაგარი», «ძლიერი», «გულპყრობილი»: „ჴელითა მტკიცითა გამოგიყვანნა თქუენ მიერ უფალმან“ O, გამოსლ. 13,3; „იყო იგი მტკიცჱ ვითარცა მუხაჲ“ O,—„ძლიერ იყო ვითარცა მუხა“ pb., ამოს 2,9; „ქუალნი მისნი არა მტკიცე არიან“ O, იგ. სოლ. 5,5; „ყვნა მკლავნი ჩემნი ვითარცა მშჳლდი მტკიცე“ ფს. 17,35; „მტკიცედ დეგ“ რიფს. 172,26; „მძლავრ (მტკიცე M) არს ვითარცა სიკუდილი სიყუარული“ O, ქება, 8,6; „მტკიცე იყვენით“ C,—„გულპყრობილ იყვენით“ მრ. 6,50. იხ. განმამტკიცებელი, განმტკიცება, დამამტკიცებელი, დამტკიცება, დასამტკიცებელი, დაუმტკიცებელი, მომტკიცება, მტკიცება, სიმტკიცე, უმტკიცესი, შემტკიცება.

**მტკიცედ** მაგრად, მყარად, ურყევად: „მტკიცედ ეგენით სიყუარულსა მას ჩემსა“ C, ი. 15,9; „მტკიცედ სდეგით“ გალ. 5,1; „უჩს რეცა მტკიცედ ფატარი“ ხ. გაბ.-მოც. საქს. 96,9; „მტკიცედ ეგოს სარწმუნოებასა ზედა ქრისტჱსსა“ დდ. 130,9. იხ. ძირმტკიცედ.

**მტკიცება** მიკვრა, მიმაგრება: „მხულივი ჴელითა ემტკიცებინ კლდესა“ O, იგ. სოლ. 30,28. იხ. მტკიცე.

**მტკმობა, [მტკმება]** დაღება, გახსნა: „პირი ზჱ უმტკმიედ“ ფიზ. XXVIII, 8. იხ. აღმტკმება, ამტკმება.

**[მტკნარება]** იხ. დამტკნარება (-ული).

**მტკუეფლვარე:** „იყო ფაქლი მტკუეფლვარჱ გამოსხმით კაცთა ზედა“ O, გამოსლ. 9,10. იხ. ტკუეფლვა.

**[მტრველ-ი]** იხ. ტრვა.

**მტრიობალ-ი** უბელო, ლაგამდაუდებელი, «საჯდომი», მგალობელი(?): „ესრჱთვე სადამე იყო ცხენ ერთ მტრიობალ წმიდაჲ პავლე“ ს. გაბ.-დაჯდ. 134,8: „ვითარცა ცხენი მტრიობალი არს მეგობარი მბასრვალი, ყოველსავე ზედამჯდომელსა უჴჳვინ“ O,—„ცხენი საჯდომად ვითარცა მეგობარი მლიქნელი, ყოველთა ქუეშე მჯდომარისა ჭჳვის“ pb., ზირ. 36,6; „რომელნი არიან მფრინველნი მჴმობარნი და მტრიობალნი, რომელნი მიისწრაფიედ მაღნართა და ოლოვანთა“ გრ. ნოს.-კაც. აგებ.-146,3. იხ. ტრიობა.

**მტუერ-ი** მტვერი: „დაიყარეთ მტუერი ფერჴთაგან თქუენთა“ მთ. 10,14; „მტუერი, რომელ აგავის ქარმან პირისაგან ქუეყანისა“ ფს. 1,4; „იქმნეს იგინი, ვითარცა მტუერი კალოჲსაჲ ზაფხულისაჲ“ O, დან. 2,35; „ვითარცა მტუერი ბზისა მქროლვისაჲ წინაშე ქარსა“ O, ეს. 17,13. იხ. დამტუერება, შემტუერებული.

**მტურევა** იხ. მიმტურეული.

**მტყუარ-ი** იხ. მტყუვარი.

**მტყუელვარეობა** «თანა-ტყუელვა»: „რომელნი მტყუელვარეობენ ჴელისა მიმართ ორღანოთასა“ pb.,—„რომელნი თანა-უტყუელავთ ჴმასა ებნისასა“ O, ამოს 6,5. იხ. ტყუელვა.

**მტყუენავ-ი, მტყუენველ-ი** იხ. საფლავის-მტყუენველი; წარმტყუენავი.

**მტყუვარ-ი, მტყუარ-ი** (მტყუვრისა) «ცრუ», მატყუარი: „მამაჲცა მისი მტყუვარი არს“ DE,—„ცრუ არს და მამაჲცა მისი“ C, ი. 8,44; „იგი მტყუვარი არს და ჭეშმარიტებაჲ არა არს მის თანა“ I ი. 2,4; „მართალი არა ჰხედავს ბაგეთა მტყუვართა“ O, იგ. სოლ. 17,4; „მოწამჱ მტყუვარი წარწყმდეს“ O, იგ. სოლ. 21,28; „მტყუვრად გამოაჩინნა, რომელთა-იგი ბრალი დასდვეს მას“ O, სიბრძ. სოლ. 10,14; „გევედრები, რაჲთა... ეკრძალო მტყუართა მფიცავთა“ მ. ხწ. 160,23; „მტყუვართა ფრიად სძულნ ჭეშმარიტისა მეტყუელნი“ Ath.—17,296v. იხ. ტყუვილი; შდრ. მარადის-მტყუვარი, ქრისტე-მტყუვარი.

**[მტყუვნება]** იხ. განმტყუვნება, ტყუვება.

**მუგუზ-ი** მუგუზალი: „ორთა მათგან შეშათა მუგუზთა მკუმოლვარეთა“ O, ეს. 7,4; „იქმნენით ვითარცა მუგუზნი, გამოტაცებულნი ცეცხლისაგან“ O, ამოს 4,11.

**მუვილ-ი:** „მოვიდა ლომიცა იგი... და შევიდა ქალაქსა მას მუვილითა“ H—341,403.

**მუმლ-ი** ქინქლა, culex, musca parva: „მყუარნი და მუმლნი მათგან გამოვიდოდეს“ ბ. კეხ.-ექუს. დღ. 96,5; „თქუა და მოჴდა ძაღლის-მწერი და მუმლი“ ფს. 104,31; „იყოს მუმლი კაცთა ზედა და ოთხფერჴთა“ O, გამოსლ. 8,16. იხ. სამუმლე.

**მუნ** იქ: „არავინ იყო მუნ შინა“ (შიდა I)“ O, დან. 13,16; „მივიდენ მუნ“ ფს. 221,21.

**მუნვე** იქვე: „შილა და ტიმოთე მუნვე დადგეს“ საქ. მოც. 17,14; „არა ქუალად-იქცის მუნვე, ვიდრემდე განაძღოს ქუეყანაჲ“ I, ეს. 55,10. იხ. მუნი, მუნ(თ)ქუეს.

**მუნ-ი** იქაური: „ვის ესავ... უკუეთუ მუნი სასოებაჲ არა გაქუს?“ ბალ. 149,39; „გალობედ მუნთა მათ შინა ღელეთა“ საკ. წიგ. II 56,17; „იყო ხუცესი იგი მუნი მეგობარი ჩემი“ ლიმ. 103,5; „მუნამდე არა იყო... მოწევნულ სული წმიდაჲ“ საქ. მოც. 8,16; „წარვიდა მუნით ქუეყანად სივნიეთისა“ იზტ. 115,18. იხ. მუნ.

**მუნქუეს, მუნთქუეს** «მეყსეულად», მაშინვე: „მუნქუეს ჰპოოთ ვირი დაბმული“ C,—„მეყსეულად ჰპოვოთ ვირი დაბმული“ DE, მთ. 21,2.

**მუნქუეს ოდენ, მუნთქუეს ოდენ** «მეყსეულად», «აჰა ესერა», მაშინვე; უეცრად: „მუნქუეს ოდენ“ C,—„მეყსეულად“ DE, მრ. 1,10; „მუნქუეს ოდენ მას შინა“ O,—„აჰა ესერა“ M, ესთ. 11,6; „მუნქუეს ოდენ სცა ლახურითა გულსა მისსა“ დ. დ. 130,23; „მუნთქუეს ოდენ“ ანდ.-ანატ. 234,6.

**მუნქუესვე, მუნთქუესვე** «მეყსეულად», მსწრაფლ, მაშინვე, მყისვე: „მუნქუესვე იმრუშა მის თანა“ მთ. 5,28; „მუნქუესვე“ C,—„მეყსეულად“ DE, მთ. 26,74; „მუნქუესვე იცნეს იგი“ C,—„მეყსეულად იცნეს იგი“ DE, მრ. 6,54; „განჴმა მუნქუესვე (მეყსე-

ულად DE) ლელჳ იგი“ **მთ. 21,19**; „მიიქცენ მუნთქუესვე სირცხჳლეულნი“ **ფს. 69,4**; „მუნთქუესვე წარვედ“ **მრკ. 251v**; „ადრე-ადრე მუნთქუესვე მარხვისა მცნებაჲ უბრძანა მას“ **მრთ.S. ოქრ.-მარხ. და იონ. 101,25**. იხ. მუნ.

**მურ-ი** იხ. ზმური.

**მურვა** იხ. ალმურვა, შემურვა.

**მურკვალ-ი, მურკნვალ-ი, მმურკნველ-ი** მრეცხავი: „მურკვალმან ქუეყანასა ზედა ვერ უძლოს ესრე განსპეტაკებად“ C,—„მურკნვალსა ქუეყანისასა ვერ ჴელ-ეწიფების ეგრეთ განსპეტაკებად“ DE, **მრ. 9,2**; „დადგა... გზასა მას აგარაკსა მურკნვალთასა“ O,—„დადგა... შორის გზასა აგარაკისა მმურკნველისასა“ pb., **ეს. 36,2**.

**მურკლ-ი** «ნაცხრენი», გაცხრილვის ნაშთი, ნაგავი: „განზერტყითა საცერსა დაადგრების მურკლი“ pb.,—„ყრასა ცხრილისასა დაშთის ნაცხრენი“ O, **ზირ. 27,4**.

**მურკნვა** იხ. უმურკნველი.

**მურტ-ი** myrtus: „აღმოვაცენო... მურტი“ I, **ეს. 41,19**; „ღჳისა (ღჳვისა I) წილ მურტი (აღმოგიცენდეს)“ O, **ეს. 55,13**; „მოიღეთ... ფურცელი მურტისაჲ, საკუმეველ-თაჲ“ O, **ნეემ. 8,15**.

**მუსმარ-ი, ლუსმარ-ი** (მუსმრისა) ლურსმანი: „შური... მუსმარი არს მახჳლი გულისაჲ, რამეთუ არა შეაწევს გულად ტკივილი მუსმრისაჲ, ვითარ-იგი შეაწევს ტკივილი შურისაჲ, რომელსა შინა დასობილ არს იგი“ **მ. სწ. 8,30**; „დაჰმშჳუალნეს ჴელნი და ფერჴნი მისნი მუსმრითა მით რკინისაჲთა“ **მ. სწ. 180,26**; „შეუძლებელ არს შექმნაჲ ნავისაჲ თჳნიერ ლუსმართა“ **მ. ცხ. 358v**; „მუსმარნი კუერითა ძლით განაწონნა“ Sin.—**11,29v**.

**მუსრვა** «სხუერტა», «დაჭრა», მსხვრევა, ფშვნეტა: „მუსრვიდეს ჴელითა (თავსა)“ **ლ. 6,1**; „მუსრვიდეს მათ მიაზეკადმდე“ M,—„დაშჭრიდა მათ ვიდრე აზიდმდე“ G, **ისუ ნ. 10,10**; „მოჰჭრიდეს თავსა ჴუვილისასა, მუსრვიდეს ჴელითა და ჭამდეს“ **ლ. 6,1**. „შეიქმნა მუსრვაჲ დიდი ერსა შორის მას დღესა შინა“ O, **II მფ. 18,7**; „იწყეს მუსრვად თავსა ჴუვილისასა“ DE,—„იწყეს... სხუერტად თავისა“ C, **მრ. 2,23**. იხ. გასამუსრველი, დამუსრვა(-ილი), დამუსრვილება, მომუსრვა, ნამუსრევი, უმუსრველი, შემუსრვა, შთამუსრვა.

**მუქარა**: „აყუედრებდა კუალად და ითხოვდა მუქარასა“ **ქ. ცხ. 149,9**.

**მუღრობა** «ღაღადება»: „წუერთაგან მთისათა იმუღრობდენ“ I,—„მწუერვალთაგან მთათაჲსა ღაღადებდენ“ O, **ეს. 42,11**; „ვითარცა ლომი იმუღრობს და უნებს შთათქმაჲ ჩემი“ Sin.—**97,37v**.

**მუშაკ-ი, მუშა** მიწის მოქმედი; «მორეწე», მუშა, დაქირავებული; «მოქმედი»: „ეპისტატისათჳს, რომელ არს მუშათა უხუცესი“ **ი.-ე. 48,20**; „ოცდაათი ანუ ორმოცი მუშაჲ არა მოაცთუნოს“ **ი.-ე. 48,22**; „მუშაკნი ცა, რომელნი ქუეყანასა იქმნ“ I, **I ეზრა 4,6**; „მუშაკი მოშთრვალი ვერ წარეწიოს სიმდიდრესა“ O, **ზირ. 18,33**; „მყავ მე ვითარცა ერთი მუშაკთაგანი“ DE,—„შემრაცხე მე ვითარცა ერთი მორეწეთა შენთაგანი“ C, **ლ. 15,19**; „მუშაკმან კეთილმან წვანმარგლის ყანაჲ თჳსი ღუარძლისაგან“ **მ. სწ. 273,14**; „მუშაკნი ზაკულნი“ pb.,—„მოქმედნი მზაკუვარნი“ Q, **II კორ. 11,13**; „ყო თავი თჳსი მუშაკ და იქმოდა იგი დღითი-დღედ მაშენებელთა გალატოზთა თანა“ **ლიმ. 15,15**. იხ. დამუშაკება, მომუშაკება, მუშაკობა/მუშაკება, ნამუშაკევი, სამუშაკო.

**მუშაკობა, მუშაკება** შრომა, «ქმნა»: „მოიყვანის... დიაკეული ზროხათაგან, რომელსა არა ემუშაკოს“ G,—„გამოიბას... დიაკეული ერთი ზროხათაგან... არცა საქმჱ რაჲ ექმნას“ M, **II შჯ. 21,3**; „გჳბრძანე ჩუენ მიზდი მუშაკობისაჲ, ღამით არა დავიპყრათ თანა“ **მ. სწ. 65,3**. იხ. მუშაკი.

**მუშკ-ი** mussus, moschos moschiferus: „სული ტაბლისა მისისაჲ უსურნელეს არს მუშკისა“ **მ. სწ. 308,20**.

**მუცელ-ი** «საშო»; ღრუ: „შესცთეს მუცლითგან“ Ꮧ,—„სცთებოდეს საშოჲთგან“ Ꮯ, **ფს. 57,4**; „ნეტარ არს მუცელი, რომელმან გიტჳრთა შენ“ **ლ. 11,27**; „იყო მკელობელი დედის-მუცლითგან“ **საქ. მოც. 3,2**; „მუცლით გამო ჯოჯოხეთისა“ O, **იონა 2,3**; „შინაგან მოცალე არს მუცელი მაგისი“ **ფლკტ. 155,15**; „აღივსო მუცელი თჳსი საშუებელისაგან ჩემისა“ I, **იერემ. 51,34**; „ვითარცა-იგი იყო იონა მუცელსა ვეშაპისასა“ **კ. იერ.-აღდგ. 163,9**. „დაჯდა ეპიფანე მუცელსა მას შიდა ნავისასა“ **საკ. წიგ. I 138,33**. იხ. მემუცლეობა, მუცელდაქცევით, მუცელუქმი, მუცლიერი.

**მუცელდაქცევით** პირდაღმა; პირდამხობით: „დასხნეს იგინი მუცელდაქცევით“ H—**341,609**. იხ. დაქცევით.

**მუცელუქმ-ი** მუცელცარიელი: „კრეტელნი მარადის მტყუვარნი, მჴეცნი ბოროტნი, მუცელუქმნი“ Q, **ტიტ. 1,12**. იხ. უქმი.

**მუცელქმნულ-ი** «მიდგომილი», ფეხმძიმე; «მუცელქუმული»: „ვაჲ მუცელქმნულთა“ C,—„ვაჲ მიდგომილთა“ DE, **მთ. 24,19**; „მათ შორის მკელობელი და ბრმაჲ, მუცელქმნულნი და მშობელი, ერთბამად კრებული დიდი“ O, **იერემ. 31,8**; „მუცელქმნულნი მათნი განიბძარნენ“ pb.,—„მუცელქუმულნი მათნი წარაპნენ“ O, **ოვსე 14,1**. იხ. ქმნული.

**მუცელქუმულ-ი** «მუცელქმნული»: „ვაჲ მუცელქუმულთა“ DE, **ლ. 21,23**; „მუცელქუმულნი მათნი წარაპნენ“ O,—„მუცელქმნულნი მათნი განიბძარნენ“ pb. **ოვსე 14,1**. იხ. ქუმა.

**მუცლად-ღება** «მიდგომა», დაორსულება, დამაკება: „ქალწულმან მუცლად-იღოს და შვეს ძჱ“ O,—„ქალწული მიუდგეს და შვეს ძჱ“ pb., **ეს. 7,14**; „აჰა ესერა შენ მუცლად-იღო“ DE,—„აჰა მიუდგე“ C, **ლ. 1,31**; „რაჟამს დამაკუებიედ ცხოვარნი და მუცლად-იღებედ“ O, **დაბ. 30,41**.

**მუცლად-ღებულ-ი** «მაკე დამძიმებული», ფეხმძიმე: „მუცლად-ღებულთა მათ ნუგეშინის-სცეს“ I,—„მაკეთა მათ დამძიმებულთა ნუგეშინის-სცეს“ O, **ეს. 40,11**. იხ. ღება.

**მუცლიერ-ი** «ნაწლევი»: „მუცლიერი და ფერჴნი განრცხნა წყლითა“ G,—„ნაწლევნი მისნი და ფერჴნი განრცხნა წყლითა“ O, **ლევიტ. 8,21**. იხ. მუცელი.

**მუცლით-მეზღაპრე** «ულუკი», მისანი, კუდიანი: „არა იპოვოს... მუცლით-მეზღაპრე და ნიშთ-მზმელი, მკითხავი მკუდართაჲ“ G,—„ნუ ვინ იპოების... ანუ თუ ულუკთა მკითხველი ანუ თუ სასწაულითა მკუდართა მკითხველი“ pb., II შჯ. 18,11; „ეძიებდით მუცლით-მეზღაპრეთა და ქუეყანის-მჴმობელთა“ O, ეს. 8,19; „არა შეუდგეთ მუცლით-მეზღაპრეთა“ G, ლევიტ. 19,31. იხ. მეზღაპრე.

**მუხა** quercus, arbor glandifera: „დაეშენა იგი მუხასა მას თანა მამბრესა“ O, დაბ. 13,18; „დაჰფლნეს იგინი ლბინს მუხასა ქუეშე“ I ნშტ. 10,12; „იყო იგი მტკიცჱ, ვითარცა მუხაჲ“ O, ამოს 2,9.

**[მუხვა]** იხ. მომუხვა.

**მუჴლ-ი:** „შევს მუჴლთა ჩემჟა ზედა“ O, დაბ. 30,3; „მუჴლნი ჩემნი მოუძლურდეს მარხვითა“ ფს. 108,24; „აღმადგინა მე მუჴლთა ჩემთა ზედა“ O, დან. 10,10; „შეუვრდა მუჴლთა იესუჲსთა“ ლ. 5,8; „შეიდრიკნეს მუჴლნი მათნი“ B,—„მოიდრიკნეს მუჴლნი“ სბსტ. 126,2; „წარიტყოდა უმცირჱსი იგი ხუთ-ხუთსა ფსალმუნსა ექუს-ექუს მუჴლით“ Ath.—12,115v. იხ. უმუჴლო.

**მუჴლ-დადგმა** მუხლის მოყრა: „მუჴლ-დადგმით დავრდომილ იყვნეს“ ოქრ.-მარხ. და იონ. 102,16; „სადაიგი მუჴლ-დადგმით დგა ზედა მუჴლთა თჳსთა“ O, III მფ. 8,54. იხ. დადგმა.

**მუჴლ(თ)-მოდრეკა** დაჩოქვა: მრთ. A ოქრ.-ფერჴთა ბან. 9,7*; „მუჴლმოდრეკით თაყუანის-სციან“ ი.-ე. 36,19. იხ. მოდრეკა.

**მუჴლშედრეკილ-ი** დაჩოქილი: „მუჴლშედრეკილად თაყუანის-სცა“ ანდ.-ანატ. 235,3. იხ. შედრეკილი.

**მუჰრაკ-ი** მიწერილობა, ბრძანებულება: „უჴადაგებდა... ვითარცა მუჰრაკითა სამეუფოჲთა მოსასრველსა მას ბრძანებასა“ ოქრ.-მარხ. და იონ. 107,31.

**მფარველ-ი** დამცველი, მისანდობელი, ზედამდგომელი, მხსნელი: „ღმერთი თავადი მფარველ ეყოს მას“ M, II შჯ. 33,12; „შენ ხარ მფარველი ჩემი“ ფს. 58,12; „მფარველ წყურიელთა“ I, ეს. 25,5; „მფარველ მათდა არს ჟამსა ჭირისასა“ ფს. 36,39; „შემწე და მფარველ არს მათდა“ ფს. 113,19. იხ. ფარვა.

**მფიცავ-ი** მოფიცარი: „ეკრძალო მტყუართა მფიცავთა“ მ. სწ. 160,23. იხ. ფიცვა.

**მფლობელ-ი** «სამეუფო», მთავარი: „გამოირჩინა ეზრა კაცნი მღდელნი და მფლობელნი (სამეუფონი O) და მამად-მთავარნი მსგავსად სახლისა მათისა“ I, I ეზრა 9,16; „მზჱ მფლობელად დღისა (ქმნა)“ ფს. 135,8. იხ. ფლობა.

**მფლობელობა** მთავრობა, ხელისუფლება; «მძლავრობაჲ»: „მტერნი ერთა შენთა[ნი] მფლობელობდეს მათ“ pb.,—„მტერნი ერისა შენისანი ჰმძლავრობდეს მას“ O, სიბრძ. სოლ. 15,14; „დიდსა მფლობელობასა ღირს იქმნეს“ ატმ. 97,3. იხ. მფლობელი.

**მფოვე** «ცომი», «ფუარი»: „არა შჭამოთ მას შინა ცომი“ G,—„არა შჭამო მას შინა მფოვჱ“ M,—„არა სჭამო მას შინა ფუარი“ pb., II შჯ. 16,3. იხ. ფოვილი.

* წყარო ფანქრითაა მიწერილი (რედ.).

**მფოფინარე:** „ვიხილოთ მდინარე ცეცხლისაჲ აღმოსავალით, მფოფინარე ვითარცა ზღუაჲ განძჳნებული“ მ. სწ. 211,29. იხ. ფოფინება.

**მფრდელ-ი** მყიდველი: „ვაჭარნი მისნი მთავარნი არიან და მფრდელნი მისნი—დიდებულნი ქუეყანისანი“ O, ეს. 23,9. იხ. ფრდა.

**მფრინვალ-ი, მფრინვალე** მფრინავი, ფრთოსანი; «აღფრინებული»: „კუალი ორბისაჲ მფრინვალისაჲ“ O, იგ. სოლ. 30,19; „ვითარცა მფრინველი მფრინვალჱ“ I, ეს. 31,5; „ვხედავ მე ცელსა მფრინვალესა“ I, ზაქ. 5,2; „ნაშობთა მათთაგან გამოვიდენ გულნი მფრინვალენი“ I, ეს. 14,29; „ნეტარ თუმცა ჰაერთა შინა მფრინვალედ დავებადე ღმერთსა“ მ. სწ. 184,33; „აჰა მანგალი მფრინვალე“ pb.,—„ვიხილე... ცელი აღფრინებული“ O, ზაქ. 5,1. იხ. ფრინვა.

**მფრინველ-ი** ფრინველი: „ვითარცა სახედ მფრინველმან თჳსნი მართუენი ფრთეთა ქუეშე მისთა“ ლ. 13,34; „რაჲთა განერე... ვითარცა მფრინველი მახესა“ O, იგ. სოლ. 6,5; „იყო შენ ვითარცა მფრინველისა აფრენილისა მართუენი“ I, ეს. 16,2; „მიხედეთ მფრინველთა ცისათა“ მთ. 6,26; „მფრინველთა ცისათა შეჭამეს იგი“ ლ. 8,5; „უსუბუქეს ფრთეთა მფრინველისათა“ მ. სწ. 132,16. იხ. ფრინვა.

**მფრცხენალ-ი** ჩლიქ-გაპობილი: „მფრცხენალითა ფრცხილითა“ G, II შჯ. 14,6. იხ. ფრცხენა.

**მფსმელ-ი** ვინც ფსამს: „მოვსრა იერობოამისი მფსმელიცა კედელსა“ O, III მფ. 14,10. იხ. ფსმა.

**მფუცველ-ი** იხ. ცილის-მფუცველი.

**მფქველ-ი** «წისქვილი», წისქვილის ქვა, ხელსაფქვავი: „ფქვიან მფქველითა“ pb.,—„დაჰფქვიდენ მას წისქვილითა“ G, რიცხ. 11,8; „უკუმოიყვანენ მფქველნი“ O, ეკლ. 12,3. იხ. ფქვა.

**[მფშჳნვა, მშჳნვა]** იხ. აღმომ(ფ)შჳნავი, აღმომ(ფ)შჳნველი.

**მქანარ-ი** მდინარი, «მომავალი»: „აღმოჴდეს მქანართაგან იორდანისათა“ O, იერემ. 50,44; „გამოჩნდეს სიონს შინა, ვითარცა მდინარე მქანარი“ pb.,—„წარმოჩნდეს სიონს, ვითარცა მდინარჱ მომავალი“ O, ეს. 32,3.

**მქანარება** დინება: „ვითარცა ნა[კა]დული ერთი, რაკამს მქანრდინ სამოთხედ“ O, ზირ. 24,42.

**მქანარება** «მწყურნები»: „მქანარებანი მისნი განვაჴმნე“ I,—„მწყურნებნი განვაჴმნე“ O, ეს. 42,15.

**მქანდაკებელ-ი** იხ. გამომქანდაკებელი.

**მქის-ი, მქისე** ხორკლიანი, ტლანქი: „რომელნიმე (ხენი) მგლინვარე არიან ქერქითა და რომელნიმე მქისე“ ბ. კეს. ექუს. დღ. 72,9; „მქისე ხარ,ჵ ქმარო!“ ბ. კეს.-ექუს. დღ. 104,11. იხ. აღმქისება, სიმქისე.

**მქრეველ-ი** გამნიავებელი, «განმფიწლველი»: „ვითარცა მტუერი ბზისა მქრეველთაჲ წინაშე ქარსა“ I,—„ვითარცა მტუერი ბზისა განმფიწლველთაჲსაჲ პირის-პირ ქარსა“ G, ეს. 17,13. იხ. ქრევა.

**მქჳშა** იხ. ქჳშა.

**მქჳშოვან-ი** იხ. ქჳშოვანი.

**მქცეველ-ი** იხ. უკუნმქცეველი.

**მღამ-ი, მღამიობ-ი** vespertilio: „არა შჭამოთ... ოფოფი და მღამი“ O,—„არა სჭამოთ... ოფოფი და მღამიობი“ pb., **ლევიტ. 11,19;** „ამაოთა და მღამებისათა შესლვად ჴურელებსა მყარისა კლდისასა“ O, **ეს. 2,21;** „(უწოდეს) რომელთამე ფრთე ტყავის, ვითარცა სახედ მღამიობი“ **ბ. კეს.-ექუს. დღ. 111,18.**

**მღაღადებელ-ი** მქადაგებელი: „ჴმაჲ მღაღადებელთაჲ“ I, **იერემ. 48,3.** იხ. ღაღადება.

**მღდელ-ი** მღვდელი, «ხუცესი»; ქურუმი: „მღდელმან მან დიოს კერპისამან... მოიღო“ **საქ. მოც. 14,13;** „უჩუენე თავი შენი მღდელსა“ **მთ. 8,4;** „მღდელნი შენნი შეიმოსნენ სიმართლითა“ **ფს. 131,9;** „მსგავსად მოძღურებისა მის მღდელთაჲსა“ C, — „მოძღურებისაებრ ხუცესთაჲსა“ DE, **მრ. 7,5;** „განავლინნა ამასია მღდელმან ბეთელისამან“ O, **ამოს 7,10;** „წარიყვანეს სიმრავლითა ერისაჲთა და მღდელთა და დიაკონთაჲთა“, **შუშ. ბ. IV 7;** „ვამცენ მღდელსა... აზიაროს ჴორცსა და სისხლსა უფლისასა“ **ი.-ე. 27,35.** იხ. მღდელობა, სამღდელო.

**მღდელთ-მთავარ-ი** «მღდელთ-მოძღუარი», ეპისკოპოსი: „უკუეთუ მღდელთ-მთავარმან ვიდრემე ცხებულმან ცოდოს“ G,—„უკუეთუ მღდელთ-მოძღუარმან მან ცხებულმან ცოდოს“ O, **ლევიტ. 4,3.** იხ. მთავარი.

**მღდელთ-მოძღუარ-ი** (მღდელთ-მოძღურისა) «მღდელთ-მთავარი», მამათ-მთავარი: „უკუეთუ მღდელთ-მოძღუარმან... ცოდოს“ O,—„უკუეთუ მღდელთ-მთავარმან... ცოდოს“ G, **ლევიტ. 4,3;** „შეკრიბნა მღდელთ-მოძღუარნი“ **მთ. 2,4;** „ჴელითა მღდელთ-მოძღურისაჲთა“ **დღ. 125,29.** იხ. მოძღუარი.

**მღდელთ-მოძღურება** მამათმთავრობა, «მოცემული მოძღურება»: „მღდელთ-მოძღურებასა ანაჲსსა“ **ლ. 3,2;** „მეაჩჳდმეტესა წელსა მღდელთ-მოძღურებისა მისისათა მიიცვალა“ **არსტ. 67,6;** „უპყრიეს მათ მღდელთ-მოძღურებაჲ მღდელთა მათთაჲ“ C,—„ეპყრა მათ მოცემული იგი მოძღურებაჲ ხუცესთაჲ“ DE, **მრ. 7,3.** იხ. მოძღურება.

**მღდელობა** მღვდლობა: „მღდელობდეს ელეაზარ და ითამარ“ G, **რიცხ. 3,4.**

**მღდელობა** მღვდლობა: „მსგავსად მღდელობისა ხუ-და მას კუმევად საკუმეველისა“ **ლ. 1,9;** „განსწმიდნე იგინი მღდელობად ჩემდა“ O, **გამოსლ. 30,30;** „რომელსა ჰქონდა მადლი მღდელობისაჲ“ **ოსკ. 12,7.** იხ. მღდელი.

**მღებვარ-ი** მღებავი: „რომელსა-იგი ვერვინ მღებვართაგანმან შეუძლო ღებვად“ **ბ. კეს-.ექუს. დღ. 105,10.** იხ. ღებვა.

**მღელვარე** აზვირთებული: „ვითარცა ოხრაჲ ზღჳსაჲ მღელვარისაჲ“ I, **ეს. 5,30;** „ვითარცა ზღუაჲ მღელვარე, ეგრე შესძრწუნდეთ“ I, **ეს. 17,12.** იხ. ღელვა.

**მღერა** ძვრა, თამაშობა, ხტომა, ცეკვა; «კიცხევა», «მოკიცხვა», დაცინვა, «ლაღობა»: „იმღერდინ წინაშე ჩუენსა“ M, **მსჯ. 16,25;** „დავით.. იმღერდა წინაშე ღმრთისა ყოვლითა ძალითა“ M, **I ნშტ. 13,8;** „იმღერიედ რაჲ მატლნი შორის დამპალსა ჴორცსა“ Ath.—**11, 203v;** „ემღერდე მას ვითარცა მფრინველსა“ M, **იობ 40, 24;** „ნუ ემღერი უგუნერსა“ O, **ზირ. 8,5;** „ფერჴითა ერთბამად იმღერდეს“ I, **ეს. 3,16;** „მოუწოდა ასულსა ებრაელსა, რაჲთა ამღერებდეს ყრმასა მას“ **ღშ. შობ. 186,18;** „ყრმანიღა იმღერიედ ნიგუზითა, გინათუ სხჳთა სიმღერითა“ Ath.—**11,78r;** „დღენი და ღამენი... გუემღერიან ჩუენ, ვითარცა ყრმანი რაჲ იმღერიედ ბირთუთა მიმოგდებით“ **მ. სწ. 253,5;** „მღდელთ-მოძღუარნი იგი ემღერდეს (ეკიცხევდეს C)“ DE **მრ. 15,31;** „ემღერდეს მას ღამე ყოველ“ G,—„მოკიცხეს იგი ღამე ყოველ“ M, **მსჯ. 19,25;** „სული მაძღარი გულსა ემღერინ“ O, **იგ. სოლ. 27,7;** „ხედვიდეს და ემღერდეს იგინი სამსონს“ M, **მსჯ. 16,27;** „იმღერე მის თანა და შეგაწუხოს შენ“ pb.,—„ჰლაღობდე თუ, შეგაჭუვნოს შენ“ O, **ზირ. 30,9.**

**მღერა** თამაში: „საკიცხელ არს გონიერთა კაცთა კენჭებითა მღერაჲ“ A—**92,727.**

**მღერა ტაბლით** ძვლით, კამათლით თამაში: „რომელი არა იმღერდეს ტაბლით, არამედ იყოს იგი მოცალე სხჳსათჳს“ **ბ. კეს.-ექუს. დღ. 122,7.** იხ. აღმღერა, დამღერება, მემღერი, მომღერალი, მომღერი, სამღერელი, სიმღერა, შემღერება.

**მღიერ-ი** «მღიერიანი», «სიმღიერე», scabies: „კაცი, რომლისა თანა იყოს... მღიერი“ G,—„კაცისა თანა, რომლისა თანა იყოს სიმღიერე“ pb., **ლევიტ. 21,20;** „ნუ არს მის თანა...მღიერი, ანუ მეფხანოანი“ pb.,—„არა იყოს მის თანა... მღიერიანი ანუ მეფხანიანი“ G, **ლევიტ. 22,22.** იხ. მღილი, სიმღიერე.

**მღიერიან-ი** «მღიერი»; scaber: „არა იყოს მის თანა... მღიერიანი ანუ მეფხანიანი“ G,—„ნუ არს მის თანა... მღიერი ანუ მეფხანოანი“ pb., **ლევიტ. 22,22.** იხ. მღიერი.

**მღილ-ი** ჩრჩილი; tinea: „ვითარცა მღილი სამოსელსა და მატლი ძელსა“ O, **იგ. სოლ. 25,20;** „სადა-იგი მპარავი არა მიეხება, არცა მღილმან განრყუნის“ **ლ. 12, 33;** „სამოსლისაგან გამოჴდის მღილი“ O, **ზირ. 42,13;** „მღილმან ვერ შეუძლოს ხესა მაგარსა და ფიცხელსა განრყუნად, არამედ ლბილსა და ფატარსა ეუფლის“ **მ. სწ. 152,8.** იხ. დამღიერებული, [დამღილვა], დამღილული, მღიერი, მღიერიანი.

**მღონარედ** იხ. მღუნარედ.

**მღრინავ-ი** «ეროდიო», cycnus, cygnus, olor: „საძაგელ არს... ეროდიოჲ და ტივყუავი“ G,—„ესე გძაგდინ მფრინველთაგან... მღრინავი და ტივყუავი“ O, **ლევიტ. 11,18.**

**მღულ-ი** «მანგალი», ნამგალი: „მიავლინის მღული“ C,—„მიავლინის მანგალი“ DE, **მრ. 4,29.**

**მღუნარ-ი, მღუნარე**: „ყოფად ვარ სირცხჳლითა მღუნარ“ **ანდ.-ანატ. 208,24.**

**მღუნარედ, მღონარედ** მოხრილად; «მოხრით»: „მღუნარედ ვიდოდის“ O,—„ვიდოდეს მოხრით“ pb., **ზირ.**

12,11; „არს მანკიერებაჲ მლონარედ მავალ“ O, ზირ. 19,23. იხ. ლონება.

**მღჳმე** თხრილი, «ორმო»: „ვემსგავსო მათ, რომელნი შთავლენან მღჳმესა“ ფს. 27,1; „შთავარდეს მღჳმესა“ I, ეხ. 24,18; „შთააგდეს იგი მღჳმესა მას ლომთასა“ O, დან. 6,16; „რომელი თხრიდეს მღჳმესა, იგივე შთავარდეს მას“ O, ეკლ. 10,8; „შთააგდეს იგი მღჳმესა მელქისსა“ pb., — „შთაუტევეს საბლითა ორმოსა“ O, იერ. 36,6.

**მღჳნვიერ-ი** მოღუღუნე: „მუნ გურიტნი უდაბნოსა შინა მყოფნი და მღჳნვიერნი და ზაფხულისა მაუწყებელნი“ Ath.—11,207r.

**მღჳძარე** ფხიზელი: „პოვნეს იგინი ესრეთ მღჳძარენი“ ლ. 12,37; „მღჳძარე ვიყვნეთ და განვიფრთხოთ“ I თეს. 5,6; „მღჳძარე არნ მერცხლის-გამსხმელი იგი“ ბ. კეხ.-ექუს. დღ. 118,12.

**მღჳძარე ყოფა** ღამის თევა: „მღჳძარე იყვენით, მტკიცედ დეგით სარწმუნოებასა ზედა“ I კორ. 16,13. იხ. ღჳძება.

**მღჳძარება** «ღჳძება», უძილობა: „ესოდენ ვერ ძალ-გიც ჟამ ერთ მღჳძარებად ჩემ თანა“ DE,—„ეგოდენ ვერ უძლეთ ჟამ ერთ ღჳძებად ჩემ თანა“ C, მთ. 26,40; „წიგნის კითხვასა მძინარე და ზღაპრობასა მღჳძარე“ მ. სწ. 238,25.

**მღჳძარება** სიფხიზლე, ღამის თევა: „განგრძობილ იქმნა მღჳძარებაჲ თქუენი“ მარკ. 258r; „ძილისა წინა-აღსადგომელად (მოუცემიეს ღმერთსა) მღჳძარებაჲ“ მ. სწ. 144,8; „წარუდგინენით თავნი თქუენნი... შრომითა და მღჳძარებითა“ II კორ. 6,5. იხ. ღჳძება.

**მყარ-ი** მტკიცე, მაგარი, «ულალი»: „შესლვად ჭურელებსა მყარისა კლდისასა“ I, ეხ. 2,21; „ნაწევარი მისი ვითარცა მყარი ლოდი“ M, იობ 41,6; „მოვიდეს მთასა, მყარსა მწუერვალსა“ M, იობ 40,15; „აღმოგიცენა შენ კლდისაგან მყარისა წყაროჲ წყლისაჲ“ G,—„გამოგიდინა შენ წყაროჲ კლდისა მისგან ულალისა“ M, II შჯ. 8,15; „გურდემლი ხარ შენ რკინისაჲ, მყარი“ Sin.—11,168a.

**მყარ-ი კლდე** «მყარკლდეობა»: „მივეც სისხლი მისი მყარსა ზედა კლდესა“ O,—„მივეც სისხლი მისი მყარკლდეობასა ზედა“ pb., ეზეკ. 24,8. იხ. დამყარება, სიმყარე.

**მყარკლდეობა** «მყარი კლდე»: „მივეც სისხლი მისი მყარკლდეობასა ზედა“ pb., — „...მყარსა ზედა კლდესა“ O, ეზეკ. 24,8. იხ. კლდეობა.

**მყეფარ-ი**: „ძაღლი მყეფარი შეჰყეფს ყოველთა კაცთა მიმართ“ H—622,50v. იხ. ყეფა; ცუდად-მყეფარი.

**მყინვარ-ი** ყინვა: „დადნა მყინვარი იგი“ B, სბსტ. 137,24; „დასხნის მყინვარნი ნებეულად“ ფს. 147,6; „მავნებელ არს მყინვარი ესე“ ბ. კეხ.-40-თჳს 119,36; „დამივლა იგი მყინვარისაგან“ ბ. კეხ.-ექუს. დღ. 68,21; „ყრმაჲ... ჩჩჳლი... მყინვარსა... შიშუელი იქცევიან“ მ. სწ. 300,2. იხ. ყინვა.

**მყის** «მეყსეულად», მაშინვე, საჩქაროდ: „მყის“ G,—„მეყსეულად“ M, იხუ ნ. 10,9; „მყის“ საქ. მოც. 9,18; „უკეთუ მყის ძმარი ეპკურის მათ ზედა, კუალად ცხოვნდიან იგინი“ მ. სწ. 120,4; „ვითარცა ესმა... მყის წარემართა სოფლად“ ლიმ. 97,15.

**მყის-ი**: „და უწოდა ჟამსა მას მყისი და წამი თუალისაჲ“ გრ. ნოხ.-კაც. აგებ. 196,28; „მყისა შინა განკეთრებულ იქმნა ყოველი გუამი მისი“ ლიმ. 7,2. იხ. მყის.

**[მყნა]** იხ. დამყნა, სამყნელი.

**მყოვარ**, **მყუარ** ხანგრძლივ; სრულიად, ბოლომდის: „ევედრა მას მყოვარ, განგრძობილად“ საკ. წიგ. II 81,19; „მყუარ ნუ განაცხადებ“ O, ზირ. 19,8. იხ. მიმყოვრება.

**მყოვარ ჟამ** ხანგრძლივ, დიდხანს: „ილოცვიდა მყოვარ ჟამ“ პავლე მოც. 58,4; „მყოვარ ჟამ ცეცხლსა მას შინა იტყოდეს“ ოქრ.-მარხ. და ონ. 108,28.

**მყოვარ ჟამ-ყოფა** «გრძელჟამეულობა»: „რაჲთა არა მყოვარ ჟამ იყვნენ“ M,—„რაჲთა არა გრძელჟამეულობდენ“ G, II შჯ. 32,27. იხ. ჟამი.

**მყოვარ-ცხორებულ-ი** ხნიერი; «გრძელ-საწუთო»: „იხილონ ნათესავი მყოვარ-ცხორებული“ O,—„იხილოს თესლი გრძელ-საწუთოჲ“ pb., ეს. 53,10. იხ. ცხორება.

**მყოფ-ი** «დამკჳდრებული», მცხოვრები: „ფუცის მას და რომელი მყოფ არნ მას შინა“ C,—„ფუცავს მას და რომელი დამკჳდრებულ არს მას შინა“ DE, მთ. 23,21; „უმჯობეს არს მეგობარი ახლოს, ვიდრეღა ძმაჲ, რომელი შორს მყოფ იყოს“ O, იგ. სოლ. 27,10. იხ. ყოფა; შდრ. არა-მყოფი, თანა-მყოფი, მარტოდ-მყოფი, მთის-მყოფი, მყოფება, ქმრის ქუეშე მყოფი, შინა-მყოფი.

**მყოფება** «ქცევა», ცხოვრება; სამკვიდრო: „გარეშე ბანაკსა მას იყოს მყოფება მისი“ pb.,—„გარეშე ბანაკისა იყოს ქცევაჲ მისი“ G, ლევიტ. 13,46; „ბოროტ არს მყოფებაჲ მათი“ O, სიბრძ. სოლ. 12,10. იხ. მყოფი.

**მყოფელ-ი** მქნელი: „იყვენით მყოფელ სიტყჳსა მის“ იაკ. 1,22; „მყოფელნი შჯულისანი განმართლდენ“ ჰრომ. 2,13. იხ. ყოფა; შდრ. თავის-მყოფელი, კეთილის-მყოფელი, მძლავრ-მყოფელი, სიბრძნის-მყოფელი, სრულ-მყოფელი, შეურაცხის-მყოფელი, ცხოველს-მყოფელი, ძლევის-მყოფელი, წმიდა-მყოფელი.

**[მყრალ-ი]** იხ. ყროლა, სიმყრალე; შდრ. ლიემ-ყრალი, სულმყრალი.

**მყრალება**, **მყრალობა** იხ. სულმყრალება, სულმყრალობა.

**მყუარ** იხ. მყოვარ.

**მყუარ-ი** (მყურისა) ბაყაყი, rana: „ვგუემნე ყოველნი საზღვარნი შენნი მყურითა“ O, გამოსლ. 8,2; „მყურითა განრყუნა იგინი“ ფს. 77,45; „ესე სიტყუაჲ მსგავს არს ქლავილსა მყუართასა და ჩხიკუთასა“ გრ. ნოს.-კაც. აგებ. 215,8.

**მყუდრო** იხ. ყუდრო.

**მყუდროება** იხ. ყუდროება.

**მყურჭუმებელ-ი** მყვინთავი: „იყვნეს მათ თანა კაცნი ვინმე, გამოცდილნი მყურჭუმებელნი, და შთაჴდეს იგინი წყალთა მათ შინა“ საკ. წიგ. II 91,17. იხ. ყურჭუმი.

**მყჳრალ-ი** მყვირალი: „ვითარცა ლომი მყჳრალი ეძიებს“ მ. სწ. 128,10. იხ. ყჳრილი.

**მყვრტე**: „იქმნნეს გუამნი იგი მყვრტენი და ზრქელნი" გრ. ნოს.-კაც. აგებ. 143,27. იხ. ყვრტ.

**მშევა** «შიმშილი»: „ნეტარ ხართ, რომელთა გმშიია აწ" ლ. 6,21; „არა ჰმშიოდის (ჰშიოდის O), არცა დაშურეს" I, ეს. 40,28; „პურითა არღარა გუემშეოდის" O, იერემ. 42,14; „ჰშიოდა და სწყუროდა" ფს. 106,5; „უკუეთუ გშიოდის" მ. ცხ. 271г; „იმშიე, რაჲთა განსძღე" მ. სწ. 289,16. იხ. შემშევა, შიმშილი.

**მშია** მესია, ცხებული, ქრისტე: „რომელსა ზედა მშია ჯუარს-ეცუა" მრთ. S. გამოჩ. ჯუარ. 239,38; „გამოჩნდა მშია, რომელ არს ქრისტე" H—341,525.

**მშიერ-ი** დამშეული: „ოდეს გიხილეთ შენ მშიერი" მთ. 25,37; „სულსა მშიერსა ნუ შეაჭუვნებ" O, ზირ. 4,2; „ჰსცის ძალი მშიერთა" I, ეს. 40,29. იხ. შიმშილი.

**მშიშრება** «შინება»: „არა ემშიშრნეთ ღმერთთა ამორრეველთასა" G,—„არა გეშინოდის თქუენ ღმერთთათჳს ამორეველთასა" M, მსჯ. 6,10.

**მშლელ-ი** დამრღვევი: „უკუეთუ ვინმე იპოვოს მშლელი განგებასა მამისა ეფთჳმისსა" ი.-ე. 26,9. იხ. შლა.

**[-მშო]** იხ. პირმშო, პირმშოება.

**მშობელ-ნ-ი** «მამა-დედანი»; დამბადებელნი: „მშობელნი მისნი მართალ წინაშე უფლისა" I,—„მამა-დედანი მისნი მართალ იყვნეს" O, დან. 13,3; „შეგიპყრან შენ, ვითარცა დედაკაცი მშობელი" I, იერემ. 13, 21. იხ. შობა; შდრ. მრავლის-მშობელი, პირველად-მშობელი, ღმრთისმშობელი.

**მშობიარე**: „ესე არს შჯული მშობიარისა წულისა ანუ ქალისაჲ" G, ლევიტ. 12,7. იხ. შობა.

**მშორებელ-ი** «შორიელი»: „ვმსახუროთ ღმერთთა... მშორებელთა შენგან" G,—„ვმსახუროთ... ღმერთთა მათ წარმართთასა, რომელნი იყვნეს... შორიელნი" pb., II შჯ. 13,7. იხ. შორება.

**მშრომელ-ი** «მაშურალი», მუშა, მოქმედი: „მშრომელისა მის ქუეყანის-მოქმედისაჲ ჯერ-არს პირველად ნაყოფისა გამოღებაჲ" II ტიმ. 2,6; „იცნითმცა მშრომელნი იგი თქუენ შორის" I თეს. 5,12; „ერიდებინ შრომასა და სძაგებნ მშრომელთა" მ. სწ. 235,5; „მშრომელთა და მაშურალთადა განაწესა" ი.-ე.35,1. იხ. შრომა; შდრ. ვეცხლის-მშრომელი, თანა-მშრომელი, ქუეყანის-მშრომელი.

**მშუებელ-ი** ვინც იგემებს, ვინც იწვნევს, განმცდელი: „(კაცი არს) შეტყუებაჲ ამისი ცხოვრებისაჲ და მშუებელი დაბადებულთაჲ" ბაბ. 45,36. იხ. შუება.

**მშუმინვიერ-ი, მშჳნვიერ-ი** «ალმომფშჳნველი», «ალმომფშჳნავი», სულიერი: „მშჳნვიერმან მან კაცმან არა შეიწყნარის სულისა მისგან ღმრთისაჲსა" I კორ. 2,14; „უკუეთუ ჴორცი მშჳნვიერი არს, სულიერიცა ეგრეცა (არს)" I კორ. 15,44; „არა დაშთა მას შინა მშჳნვიერი (ალმომფშჳნავი G)" M, ისუ ნ. 11,11; „მოსრნეს ოგინი... და ყოველი მშჳნვიერი მას შინა" pb.,—„მოსრეს იგი... და ყოველი ალმომფშჳნველი მას შინა" G, ისუ ნ. 10,30; „დაებადნეს წყალთაგან ქუეწარმავალნი, მშჳნვიერნი ცხოველნი" ბ. კეს.-ექუს. დღ. 108,11. იხ. შუმინვა.

**მშჳდ-ი** წყნარი: „მშჳდ ვარ" მთ. 11,29; „უძღლუ მშჳდთა სამჯელსა" ფს. 24,9; „მშჳდი კაცი გულისა მკურნალი არს" O, იგ. სოლ. 14,29; „მშჳდი იგი იყავნ მოლალე" ი. 3,11; „ნიჭი უფლისა მიერ არს დედაკაცი მშჳდი" O, ზირ. 26,17; „უმჯობეს არს მშჳდი გონებითა სიმდაბლესა თანა" O, იგ. სოლ. 16,19.

**მშჳდად** წყნარად, დაბლად: „ნიად და მშჳდად განიღიმის" O, ზირ. 21,23; „ჭამს... პყრობაჲ... მშჳდად და მდაბლად გონებაჲ ჩუენი" მრთ. S. ოქრ.-მარხ. და იონ. 110,6. იხ. დამშჳდება, მამშჳდებელი, მომშჳდება, მშჳდობა, სიმშჳდე, უმშჳდƟსი.

**მშჳდობა** «სიმშჳდე», სიმრთელე: „მიფენად მშჳდობისა ქუეყანასა ზედა" მთ. 10,34; „მშჳდობასა ჰყოფდით ურთიერთას" მრ. 9,50; „არა არს ღმერთი შფოთისა, არამედ მშჳდობისა" I კორ. 14,33; „მშჳდობაჲ სახლსა ამას" მთ. 10,12; „იკითხე მშჳდობაჲ იერუსალემისაჲ" I კორ. 4,21; „წარემართე და სუფევდი ჭეშმარიტებისათჳს და მშჳდობისა და სიმართლისა" Ꮯ,—„წარემართე და სუფევდი ჭეშმარიტებისათჳს და სიმშჳდისა და სიმართლისა" Ꮭ, ფს. 44,5.

**მშჳდობით** წყნარად: „წყალი... რომელი ვალს მშჳდობით" I, ეს. 8,6. იხ. მშჳდი.

**მშჳლდ-ი** მშვილდი: „აღიღე ჭურჭერი შენი: კაბარჭი და მშჳლდი" O, დაბ. 27,3; „გარდაცუეს მშჳლდსა მათსა" ფს. 36,14; „მომრთხმელნი მშჳლდისანი" M, I ნშტ. 5,18; „მშჳლდნი მათნი მორთხმულ" I, ეს. 5,28; „შევმუსრო მშჳლდი ისრაჱლისი" O, ოვსე 1,4. იხ. მშჳლდოსანი.

**მშჳლდ-გარდაცუმულ-ი** მშვილდოსანი, «მომრთხმელი მშჳლდისაჲ»: „განეწყვენით ბაბილონსა ზედა ყოველნი მშჳლდ-გარდაცუმულნი" O,—„წყობა ყავთ ბაბილონსა ზედა გარემოს ყოველთა მომრთხმელთა მშჳლდისათა" pb., იერემ. 50,14. იხ. გარდაცუმული.

**მშჳლდ-კაპარჭ-ი, მშჳლდ-კაბარჭ-ი** მშვილდი და კაპარჭი: „აღიღე მშჳლდ-კაპარჭი შენი" იპ. რომ.-კურთხ. ისაკ და იაკ. 12,4; „ჰრქუა... მონასა მას თჳსსა, რომელსა აქუნდა მშჳლდ-კაბარჭი მისი" O, I მფ. 14,1; „მბრძოლთა სახლებსა ჰკიდავნ მრავალფერი საჭურველი: ჴრმლები და ჰორლები, ფარები და მშჳლდ-კაბარჭები შემზადებულები" მ. სწ. 160,10. იხ. კაპარჭი/კაბარჭი.

**მშჳლდოსან-ი** მშვილდ-ისრის მქონე: „პოვეს იგი მეისართა კაცთა მშჳლდოსანთა და წყლეს" M, I ნშტ. 10,3; „გარე-მოადგეს მას მშჳლდოსანნი და დასცეს იგი" O, IV მფ. 3,25; „ეშურებოდეს კაცნი მშჳლდოსანნი" იპ. რომ.-კურთხ. 104,6. იხ. მშჳლდი.

**მშჳლვა** «სროლა»: „სატყორცითა მისითა მშჳლვიდეს მტერსა" G,—„ისრითა მისითა ესროდის მტერთა" Fr., რიცხ. 24,8. იხ. მშჳლდი.

**[მშჳნვა]** იხ. მფშჳნვა, სამშჳნელი.

**მშჳნვიერ-ი** იხ. მშუმინვიერი.

**მშჭუალვა** იხ. მსჭუალვა.

**მშჯავრ-ი** იხ. მსჯავრი.

**მჩივან-ი** მომჩივანი: „მონაზონი, ურჩი და მჩივანი, ფრიად მავნებელ არს ადგილსა" მ. სწ. 242,27. იხ. ჩივილი.

**მჩინებელ-ი** მომწოდებელი, მწვეველი: „ნეტარ არს ჩინებული იგი, რომელი განმზადებულ იპოოს ყოვლითავე მისლვად წოდებასა მას მჩინებელისასა“ **ფლპ. მოც. 18,11.** იხ. ჩინება.

**მჩუარ-ი** (მჩურისა) «ტილო», «არდაგი»: „იხილნა მჩუარნი (ტილონი DE) იგი ხოლო“ **ლ. 24,12;** „წარვედ და მოიგე შენდად სახუეველი მჩურისაჲ“ I, **იერემ. 13,1;** „ბრძანე მოღებად წყალი და მჩუარი“ **ფლქტ. 134,34;** „აღიღო მჩუარი ერთი, მოირტყა“ C, —„მოიღო არდაგი და მოირტყა იგი“ DE, **ი. 13,4;** „ბაგასა მიიწვინა პირუტყუთასა შეხუეული მჩურითა“ **მ. სწ. 106,26.**

**მჩქუეფრ** ზედიზედ (საბა), უეცრად: „შეემთხჳოს საქმჱ მჩქუეფრ“ **თეოდ. 552.** იხ. ჩქუეფა.

**მჩხიბავ-ი** გრძნეული: „რაჲსათჳს ჰხედავთ, ვითარცა ღმერთსა, მჩხიბავსა ამას?“ **Sin—6, 137v.**

**მჩხრეკალ-ი** მწერალი: „ლოცვა ყავთ... იოვანე დვალისათჳს, უცბად მჩხრეკალისა“ **A — 484,323v.** იხ. ჩხრეკა.

**-მცა:** „სადამცა თავი მიიდრიკა“ C, **მთ. 8,20;** „სოფელიმცა თჳსთა ჰყუარობდა“ **ი. 15,19;** „უკუეთუმცა შეუძლეს“ **მთ. 24,24.**

**მცბიერ-ი** მზაკვარი: „ყოველნივე არიან ძაღლ მცბიერ“ **O, ეს. 56,10;** „გა-უკუე-დევნენით გრძნეულნი და მცბიერნი ქალაქით თქუენით“ **მ. სწ. 151,11.** იხ. ცბა.

**მცბიერება:** „წყეულ იყავნ გულის-თქუმაჲ მათი, რამეთუ თავჴედებით მცბიერებაჲ მათი“ **O, დაბ. 49,7.** იხ. მცბიერი.

**მცემელ-ი** ვინც სცემს: „მიუპყრას მცემელსა ღაწჳ თჳსი“ **O, გოდ. იერემ. 3,30.** იხ. ცემა; შდრ. თაყუანისმცემელი, მაღლის-მცემელი, ნუგეშინის-მცემელი, გამომცემელი, წამლის-მცემელი.

**მცენარე:** „აკურთხეთ ყოველი მცენარე ქუეყანისაჲ“ **O, დან. 3,74;** „გამოაქუნ (ქუეყანასა)... ყოველივე მცენარჱ უძეები“ **ფლქტ. 152,32;** „აღმოაცენებს ქუეყანაჲ მცენარეთა მრავალფერთა“ **მ. სწ. 86,12.** იხ. ცენება; შდრ. თესლმცენარე.

**მცვალებელ-ი** იხ. ცვალება; შდრ. კერმის-მცვალებელი.

**მცველ-ი** «ებგური», «მჭუმილი», დარაჯი, «მეუნჯე»: „იხილეს მცველთა და აჰა კაცი გამოვიდოდა ქალაქისაგან“ G,—„იხილეს ებგურთა მათ კაცი, გამომავალი ქალაქით“ **M, მსჯ. 1,24;** „განაღჳძნეს მცველნი“ G,—„განაღჳძებდენ მჭუმილთა მათ“ **M, მსჯ. 7,19;** „დამადგინეს მე მცველად ვენაჴოვნისა“ **O, ქება 1,5;** „იხილეს მცველთა მათ ყრმაჲ იგი, შეძრწუნდეს“ **ფლქტ. 154,18;** „მცველმან მან მრქუა მე: «ესელა თუმცა მეცნა, არამცა შეჰოგიტევე შენ»“ **შუშ. X 14;** „გლეხნი... დაუტევნა... მეუნჯედ“ O,—„გლახაკთაგანნი... დაუტევნა... მცველად... მტილთა“ **pb., IV მფ. 25,12.** იხ. ცვა; შდრ. ვანის-მცველი, კართ(ა)-მცველი, მესაპყრობილეთ-მცველი, ხილის-მცველი.

**მცველობა** დაცვა, მფარველობა: „რავდენი მცველობა და კრძალულება არს“ **ოქრ.-მარხ. და ონ. 101,10.** **იხ. ცვა.**

**მცირე** «მცირედ», ცოტა, პატარა; მსუბუქი; უმნიშვნელო; მორჩილი; «მცხუედი»: „იყვნეს დღენი მისნი მცირე (მცირედ Ⴂ)“ Ⴀ **ფს. 108,8;** „მცირითა მზისთუალითა დაღნებოდა“ **O, სიბრძ. ხოლ. 16,27;** „ნუ გეშინინ... მცირეო (მცხუედო) ჩემო ისრაჱლ“ **O, ეს. 41,14;** „სიკეთე მცირითა სალმობითა დაჰნეს“ **ფლქტ. 140,3;** „მცირითა საბლითა მოზიდვითა დაემჴუა“ **ფლქტ. 135,22;** „მცირჱ უჩნნ თუალთა წინაშე მისთა სისხლი“ **ზირ. 8,19;** „ტჳრთი ჩემი მცირე არს“ **მთ. 11,30;** „მცირესა ძლსა არწმუნიან კაცთა სულნი“ **O, სიბრძ. ხოლ. 14,5;** „ჰასაკითა იყო მცირე“ **ლ. 19,3.** იხ. აღმცირება, დამცირება, მცირეაკი, მცირება, მცირედ, მცირედი, მცირედა, მცირედ-მცირედ, მცირედ-მცირედი, სიმცირე, სულმცირე, უმცირესი, შემცირება.

**მცირეაკ-ი** კნინი, პატარა: „ესუა ძჱ ერთი მცირეაკ“ **O, II მფ. 9,12.**

**მცირება** «დამდაბლება», დამცირება: „თავი თჳსი დაიმცირა (დაიმდაბლა pb.) და ხატი მონებისაჲ შთაიცუა“ **Q, ფლპ. 2,7.** იხ. მცირე.

**მცირედ** «წუთერთ», ცოტა, «კნინ»: „მცირედ (წუთერთ C) ჟამ თქუენ თანა ვარ“ **ი. 13,33;** „მცირედ არიან ტანჯვანი ეგე“ **ანდ.-ანატ. 215,2;** „ერი მცირედ არს მას შინა“ **O, ნეემ. 7,4;** „წარვიდა მცირედ“ DE,—„წარვიდა კნინ“ **C, მრ. 14,35.**

**მცირედ რაჲმე** ცოტათი: „მცირედ რაჲმე შევაწუხე იგი“ **I, ეს. 57,17.**

**მცირედ რაოდენმე** ცოტა ხნით: „დაიმალე მცირედ რაოდენმე“ **O, ეს. 26,20.**

**მცირედ-რე:** „მცირედ-რე შემდგომად იტყჳს“ **კ. იერ.-ალდგ. 158,21.**

**მცირედ-ღა** კიდევ ცოტა, «კნინ»: „მცირედ-ღა, და არღარა მხედვიდეთ მე“ DE,—„კნინ, და არღარა მიხილოთ მე“ **ი. 16,16;** „მცირედ-ღა და ქვაჲ დამკრიბონ“ **O, გამოსლ. 17,4;** „მცირედ-ღა და მოიწიოს ლეწვაჲ“ **I, იერემ. 51,33.**

**მცირედ-ი** ცოტა: „მცირედ არიან, რომელთა პოიან იგი“ **მთ. 7,14;** „შემდგომად მცირედისა ჟამისა“ **მთ. 26,73;** „სჯობს მცირედი მართლისაჲ“ **ფს. 36,16;** „დავშედით მცირედნი მრავალთაგან“ **O, ბარ. 2,13;** „დაშთენ კაცნი მცირედნი“ **I, ეს. 24,6;** „ესე მრავლისაგან მცირედი მოგჳსენებია“ **ი.-ე. 58,25.** **იხ.** მცირე.

**მცირედა:** „ესე მცირედაჲ რაჲმე საკითხავანი და მსგეფსითხთავისა თანა საჴმარებელად... დავწერენით“ **A—484, 296r.** იხ. მცირედი.

**მცირედ-მორწმუნე:** „მცირედ-მორწმუნეო, რაჲსა შეორგულდი?“ **მთ. 14,31;** „რაჲსა ჰზრახავთ გულთა თქუენთა, მცირედ-მორწმუნენო?“ **მთ. 16,8.** იხ. მორწმუნე.

**მცირედ-მორწმუნეობა:** „მცირედ-მორწმუნეობითა თქუენითა (ვერ შეუძლეთ)“ **მთ. 17,20.** იხ. მორწმუნეობა.

**მცირედ-მცირედ** ცოტ-ცოტად: „არა განილიო მცირედ-მცირედ ტანჯვითა“ **ლონგ. 189,21;** „შეცოდებულთა მცირედ-მცირედ ამხილებ“ **O, სიბრძ. ხოლ. 12,2.** იხ. მცირედ.

**მცირედ-მცირედ-ი** ცოტ-ცოტა: „მცირედ-მცირედითა ტანჯვითა აღგასრულო შენ“ **ფლკტ. 146,3**. იხ. მცირედი.

**მცნება** შეტყობინება, გაფრთხილება; ბრძანება, მოთხრობა; წამება, დამოწმება; «მიწესება»: „თავადმან ამცნო მათ“ **ლ. 8,56**; „რასა-ესე გამცნებ თქუენ“ **ი. 15,14**; „მცნებით რაჲმე გამცენით თქუენ“ **საქ. მოც. 5,28**; „უკუეთუ შენ ამცნო მართალსა“ **O, ეზეკ. 3,21**; „ვამცნო და განვაბნიო... სახლი ისრაჱლისაჲ“ **ამოს 9,9**; „ვითარ ამცნეს მაცხოვრისაჲ“ **ჯუარ-გამოც. 239,4**; „ამცენ ერსა მას“ **იპ. რომ.-კურთხ. მოს. 134,9**; „რომელ ამცნო უფალმან მოსეს“ **M**,—„რაოდენნი მიუწესნა მას მოსემან“ **G, ისუ ნ. 11,15**.

**მცნება** «წამება», «მოძღურება», ბრძანება, სიტყვა; «დასაცველი»: „შევიყუარენ მცნებანი (წამებანი ᲘᲚ) შენნი“ **ფს. 118,127**; „რაჲთა მცნებაჲ (მოძღურებაჲ DE) თქუენი დაამტკიცოთ“ **მრ. 7,9**; „გარდახუალთ მცნებასა ღმრთისასა“ **მთ. 15,3**; „მისცა ბრძანება მცნებისაჲ ყოველსა საშარავანდედოსა თჳსსა“ **O, II ეზრა 1,1**; „შენ მცნებანი იმარხენ“ **ფიზ. XV, 27**; „რომელთა დაიცვნიან მცნებანი ჩემნი“ **M, II შჯ. 5,10**; „მცნებისა დამმარხველი“ **რიფს. 167,19**; „დაიმარხნე მცნებანი მისნი“ **M**,—„დაიცვნე დასაცველნი მისნი“ **G, II შჯ. 11,1**.

**მცნებულ-ი** ბრძანებული, თქმული: „ვითარცა მცნებულ არს შენდა“ **O, ზირ. 7,33**. **იხ.** გამომცნება, დამცნება, მიმცნება/მიმცნობა.

**მცნობელ-ი** მცოდნე, «მეცნიერი», ბრძენი, «გონიერი»: „არცა მცნობელთაჲ არს მადლი“ **O, ეკლ. 9,11**; „არავინ არს მცნობელი გზისა მისისაჲ“ **O, ბარ. 3,31**; „შთაუვრდეს ზრუნვა კაცსა მცნობელსა“ **O**,—„დაეცემის ზრუნვა კაცსა გონიერსა“ **pb., იგ. სოლ. 17,12**; „გულისა მცნობელისაჲ მწუხარე არნ სული“ **O**,—„გული კაცისა მეცნიერისა მოწყენილ არს სული მისი“ **pb., იგ. სოლ. 14,10**; „მცნობელ არს ძალი ეგე პირუტყჳ“ **ფლკტ. 152, 18**; „საიდუმლოთა მეცნიერმან, ყოველთა კაცთა დაფარულთა მცნობელმან“ **მ. სწ. 28,9**. **იხ.** ცნობა; უკეთურად-მცნობელი, წინაჲსწარ-მცნობელი.

**მცონარ-ი, მცონარე** ზარმაცი, გაუბედავი: „იქმენ, ვითარცა ჯინჭველი, ჵ მცონარო“ **M, იგ. სოლ. 6,6**; „სიმდიდრისაგან მცონარნი ნაკლულევან იქმნიან“ **O, იგ. სოლ. 11,16**; „მიზეზობნ მცონარი“ **O, იგ. სოლ. 22,13**; „სწრაფასა ნუ მცონარე ხარ“ **ჰრომ. 12,11**; „არცა, ვითარცა ჭამაჲ, მცონარ იყო“ **მრთ. A, ანტ. დ. 19V**; „ღამისთევასა—მცონარ და ცუდის-მეტყუელებასა — მოსწრაფე“ **მ. სწ. 288,24**. **იხ.** ცონა.

**მცორვალ-ი, მცურვალ-ი** (მცურვლისა): „მცორვალნი გამოვიდოდეს ქუეყანად“ **O, სიბრძ. სოლ. 19,18**; „ვითარცა მცურვლები ყოველსა წყალსა თანა“ **O, ზირ. 40,16**. **იხ.** ცურვა/ცორვა; შდრ. თანა-მცორვალი, წარმცორვალი, წინა-მცორვალი.

**მცხინვარე** მცხუნვარე: „ნათელი იგი მცხინვარე“ **მ. სწ. 125,18**. „ბრწყინავნ მცხინვარედ, ვიდრემდის ჰაერთა განანათებნ“ **მ. სწ. 141,1**. **იხ.** ცხინ-.

**მცხინვარება** მცხუნვარება: „შემდგომად მძაფრისა წჳმისა გამობრწყინდის უფროჲსი მცხინვარებაჲ მზისაჲ“ **მ. სწ. 68,31**. **იხ.** მცხინვარე.

**მცხოვ(ა)ნ-ი** «ცხოველი»; ცოცხალი: „უფალი მცხოვ(ა)ნი არს თქუენ შორის“ **G**,—„ღმერთი ცხოველი არს ჩუენ შორის“ **M, ისუ ნ. 3,10**, **იხ.** ცხოვნება.

**მცხუარ-ი** **იხ.** უმცხუარი.

**მცხუედ-ი** «მცირე», «გჳანი», ზარმაცი: „ნუ გეშინინ... მცხუედო (მცირეო O) ჩემო ისრაჱლ“ **I, ეს. 41,14**; „ვიდრემდე მოიღოს (წჳმაჲ) მსთუაჲ და მცხუედი“ **იაკ. 5,7**; „იფქლი და ასლი არა იგუემა, რამეთუ მცხუედ იყო“ **O, გამოსლ. 9,32**; „რომელნი სათნო არიან მისა, ვითარცა ღრუბელი მცხუედი“ **O**,—„შეწყნარებულ მისა, ვითარცა ღრუბელი გჳანი“ **pb., იგ. სოლ. 16,15**; „არცა უკუანაჲსკნელ (არს გჳრგჳნი) მცხუედთათჳს ხოლო, და არცა პირველ მსთუათათჳს ხოლო“ **I, III ეზრა 5,42**. **იხ.** ღამცხუედება.

**მძარცუველ-ი** **იხ.** ძარცუვა; შდრ. ბაგინის-მძარცუველი, ბაგინთა მძარცუველი.

**მძაფრ-ი, მძლაფრ-ი** ძლიერი, მწვავე; «მძაფრიად»: „მოუტევა წჳმაჲ მძაფრი ფრიად“ **O**,—„დაუტევა წჳმაჲ მძაფრიად“ **I, III ეზრა 4,49**; „არა არს მძაფრი წჳმაჲ მყუდროჲსა უმჯობეს“ **A—92,288**; „წყლითა მძაფრითა გერჩდენ შენ“ **O, იობ 38,34**; „სენითა მძაფრითა შეპყრობილ იქმნა“ **ი.-ე. 27,27**; „რომელმან იხილის მდინარე მძაფრი და ძლიერი“ **მ. სწ. 46,29**; „განერნიან მძლაფრისა მისგან სიცხისა“ **მ. სწ. 4,37**; „ნუ აღმართ ჰბრძავ მძლაფრსა წყალსა“ **O, ზირ. 4,32**. **იხ.** მძაფრიად, სიმძაფრე, უმძაფრესი.

**მძაფრიად** ძლიერად, «მძაფრი»: „დაუტევა წჳმაჲ მძაფრიად“ **I**,—„მოუტევა წჳმაჲ მძაფრი ფრიად“ **O, III ეზრა 4,49**; „ცეცხლი იგი ქრისტეს სიყუარულისაჲ გულსა მისსა მძაფრიად აღეტყინა“ **ი.-ე. 16,4**. **იხ.** მძაფრი.

**მძევალ-ი** (მძევლისა) გირაო, დაწინდული კაცი: „მის თანა წარიყვანნა მძევალნი და ნეტარი ნერსე“ **ნრს. 72,26**; „ეფთჳმე სხუათა თანა უფლის-წულთა მძევლად მიჰგუარეს მეფესა“ **ი.-ე. 16,24**. **იხ.** მომძევლება.

**მძივ-ი** მძივი; საბეჭდავი: „იქმოდა მძივსა მანისასა“ **რიფს. 166,4**; „წარსცა მძივი იგი, რომელი ჰკიდავნ ყელსა მეფისასა, რაჲთა მისცეს მას საფიცი მტკიცე და დაუბეჭდოს მძივითა მით“ **მ. სწ. 294,4**.

**მძივ-ი დაცუმულ-ი** მძივი აცმული, «მანიაკი», «მელევანდი», «ფარღული»: „ნასხამნი გუერდისა შენისა[ნი] მსგავს მანიაკთა“ **pb., ქება 7,1**; „ყელი შენი ვითარცა მძივი დაცუმული“ **O**,—„ყელი შენი ვითარცა ფარღული“ **pb., ქება 1,9**.

**მძიმე** ძნელი, დიდი, არამსუბუქი: „ყურითა მძიმედ ისმინეს“ **მთ. 13,15**; „შეკრიან ტჳრთები მძიმე“ **მთ. 23,4**; „მძიმესა ბრალსა დასდებდეს“ **საქ. მოც. 25,7**; „რკინასა თანა მძიმესა დაინთქის ძელი სუბუქი“ **მ. სწ. 150,23**; „ყოველი სიტყუაჲ მძიმჱ მიგართოდიან შენ“ **O, გამოსლ. 18,22**; „არა იყო ზუავ, ლაღ და განმცხრომელ, არამედ მდაბალ, მყუდრო, მძიმე და ბრძენ“ **მ. სწ. 155,25**.

**მძიმე ჩენა** მძიმედ, ძნელად გონება: „ნუ მძიმე გიჩნნ“ **O, დაბ. 31,35**; „მძიმე უჩნ გინებაჲ“ **O, ზირ. 21,27**; „მძიმე უჩნდა მას“ **O, დაბ. 48,17**. **იხ.** ენამძიმე.

**მძიმედ** სასტიკად: „მძიმედ განკანონნის" ი.-ე. 35,31; „მძიმედ ვიხილე იგი ჩემდამო" ბალ. 14,11.

**მძიმედ მოქონება** წუხილი: „მძიმედ მოაქუნდა ესე" ი. მოც. 56,5.

**მძიმედ შერაცხა** წუხილი: „მძიმედ შევჰრაცხე და არა მოვიჴსენე... თქუმული" ი. მოც. 56,18. იხ. დამძიმება, დაუმძიმებელად, მძიმედ-მხედველი, მძიმედ-მხედვარება, მძიმობა/მძიმება, სიმძიმე, ტჳრთმძიმე, უმძიმე.

**მძიმედ-მხედველ-ი** ძნელად მხედველი, არა მახვილად მხედველი: „უკუეთუ იხილოს იგი მძიმედ-მხედველმან... ნათელი თუალთაჲ მოაკლდეს" ბალ. 28,31. იხ. მხედველი, ხედვა.

**მძიმედ-მხედვარება** ძნელად მხედველობა: „ვხედავ მძიმედ-მხედვარებასა შენსა და მეშინის, ნუუკუე მიგიტაცოს სინათლე თუალთაჲ" ბალ. 28,35. იხ. ხედვა.

**მძიმობა, მძიმება** წუხილი, წყენა; ძნელება, «შეწუხება»: „ნუ გიმძიმნ" O,—„ნუ შესწუხნები" pb., ეს. 16,4; „არა თუ უმძიმნ, არამედ უფროჲსად უხარინ" ი.-ე. 42,26; „არა გიმძიმს ცნობებაჲ მამისა შენისაჲ" ბალ. 75,25. იხ. მძიმე.

**მძინარე, მძინარ-ი** დაძინებული, «მწოლი»: „შეიყუარენ მძინარნი შენ თანა" pb.,—„შეიყუარენ მწოლი იგი შენ თანა" O, ეს. 57,8; „ნუ იყოფი, ვითარცა კაცი მძინარჱ" I, იერემ. 14,9; „წიგნის-კითხვასა—მძინარე, და ზლაპრობასა—მღჳძარე" მ. ხწ. 238,25. იხ. ძინ-.

**მძინარება** დაძინება: „მათ ეგრე ეგონა, მძინარებასა ძილისასა ნუ იტყოდა" O,—„მათ ეგონა, ვითარმედ მძინარებისათჳს ძილისა თქუა" DE, ი. 11,13; „განვიღჳძოთ მძინარებისაგან ჩუენისა" მ. ხწ. 251,4. იხ. მძინარე.

**მძლავრ** ძალით, ძალად: „მძლავრ მოიყვანეთ იგი სამეუფოდ" რიფს. 171,2. იხ. მიმმძლავრებელი, მიმძლავრება, მიუმძლავრებელად, მომძლავრება, მძლავრი, მძლავრობა/მძლავრება, უმძლავრჱსი.

**მძლავრ-ი** «მტკიცე», ძლიერი, ძალაუფლების მქონე, მთავარი, მსაჯული: „მძლავრ (მტკიცე M) არს, ვითარცა სიკუდილი, სიყუარული" O, ქება 8,6; „მძლავრნი—სამღერელ მისა" O, ამბ. 1,10; „ესმა ესე უქეთურსა მას მძლავრსა" ფლქტ. 146,8; „მძლავრნი მიიტაცებენ მას" მთ. 11,12; „მძლავრმან მან ჰრქუა მას" იზტ. 117, 6; „ჯუარი დამშჯელი არს მძლავრთაჲ და მკსნელი მიმძლავრებულთაჲ" მ. ხწ. 219,2. იხ. მძლავრ.

**მძლავრ-მყოფელ-ი** «დაწანება», «დაწოლა»: „მოკუედინ კაცი იგი, მძლავრ-მყოფელი მისი" pb.,—„მოკუედინ მამაკაცი იგი, რომელმან დაიწანა" M,—„მოკალთ კაცი ხოლო დაწოლილი მის თანა" G, II ზჯ. 22,25. იხ. მყოფელი.

**მძლავრობა, მძლავრება** «მიმძლავრება», «იძულება», «მფლობელობა», «ძლევა», ძალის დატანება, ძალადობა, ჩაგვრა: „ყოველივე მას ჰმძლავრობს" C,—„ყოველი ვინმე მისა მიმართ იიძულების" DE, ლ. 16, 16; „ჰმძლავროს და განყიდოს" M,—„მიმძლავრებელმან მისმან განყიდოს" G, II ზჯ. 24,7; „ხარკის მომჴდელთა ჰმძლავრიან სოფელსა და მთჰჴადიან ხარკი სამეუფოჲ" O, I ეზრა 4,6; „მტერნი ერისა შენისანი ჰმძლავრობდეს მას" O,—„მტერნი ერთა შენთა[ნი] მფლობელობდეს მათ" pb., სიბრძ. სოლ. 15,14; „ნუ ჰმძლავრობ დავრდომილსა, რამეთუ გლახაკ არს" O, იგ. სოლ. 22,22; „მსხემსა და ობოლსა და ქურივსა არა ჰმძლავრობდეს" I, იერემ. 7,6; „სიბრძნესა ვერ ჰმძლავრობს ბოროტი" O,—„სიბრძნესა ვერა სძლევს ბოროტი" pb., სიბრძ. სოლ. 7,30; „ილოცევდით მათთჳს, რომელნი გმძლავრობდენ თქუენ" ლ. 6,28.

**მძლავრება, მძლავრობა** მიმძლავრება, ძალადობა: „გამოგიყვანნე თქუენ მძლავრებისაგან ეგჳპტელთაჲსა" O, გამოსლ. 6,6; „რომელმან საჯოს საშჯელი მძლავრებით" O, ზირ. 20,2; „იყო... მძლავრებაჲ და ტაცებაჲ უსამართლოჲ" ფლქტ. 138,4; „აღიღეთ მძლავრობაჲ ერისაგან ჩემისა" O, ეზეკ. 45,9; „არავისი მოვიღი მძლავრებით პური" M, ნეემ. 5,18. იხ. მძლავრი.

**მძლაფრ-ი** იხ. მძაფრი.

**მძლე** მომრევი: „ძლიერ არს და მძლჱ უფროჲს ყოველთასა ღჳნოჲ" O, I ეზრა 3,10; „დიდ არს ჭეშმარიტებაჲ და მძლჱ არს და ძლიერ" O, I ეზრა 4,41; „მოსაჯული ხარ მძლე, რომელი მიიძლევ მოსაგრესა საშჯელად" მ. ხწ. 220,9.

**მძლედ** მომრევად, გამარჯვებით, მარჯვედ: „ვიდრემდის გამოიღოს მძლედ სასჯელი" მთ. 12,20.

**მძლე-ყოფა** «მრე-ყოფა», მორევნა: „მძლე ვეყო მას" C,—„მრე ვეყავ მას" Γ, ფს. 12,5. იხ. ძლევა, შემძლე.

**მძნობარ-ი** «მწყობრი», «მემწყობრე», მეფერხულე, მგალობელი, მოცეკვავე, მუსიკოსი, სიმებიან საკრავზე დამკვრელი: „მოიყვანეს ცოლები... მძნობართა მათგანი, რომელნი იტაცნეს" M,—„მოიყვანნეს ცოლნი მემწყობრეთაგან... რომელნი მიიტაცნეს" G, მსჯ. 21, 23; „მოვიდა... ასული მისი ბობღნებითა და მწყობრებითა" G,—„გამოვიდოდა შემთხუევად მისა ბობღნებითა და მძნობრითა" M, მსჯ. 11,34; „გამოვიდეს მათგან მძნობარი და ჴმაჲ მემღერთაჲ" იერემ. 30,19; „გუამი დაიბადა მსგავსად ქნარისა მის მძნობართაჲსა და ვითარცა მცემელმან ქნარისამან ვერ აჩუენის ჴელოვნებაჲ ძნობისა თჳსისაჲ უჴმარებისათჳს ძალთა მისთაჲსა და იქმნის იგი უჴმო და უქმ, ეგრეცათუ ჴელოვან არნ მძნობარი იგი" გრ. ნოს.-კაც. აგებ. 166,18. იხ. ძნობა.

**მძო(ვ)არ-ი** (მძოვრისა) მძოვნელი, მდელოს ანუ ბალახის მჭამელი; მეუდაბნოე: „კოლტი ღორებისა მრავლისა მძოვარი" მთ. 8,30; „დასწყჳდა... მძოვართა საცხოვართა ასოცი ათასი" II ნშტ. 7,5; „მძოვარ იქმნებოდეს, ვითარცა ველურნი ვაცნი" მხკ. 25,6; „მძოვარ ჰქმენ ფიცხელი იგი და უშჯულოჲ მეფე ბაბილოვნელთაჲ" რიფს. 171,19; „კოტორი ძაძისაჲ საბლითა შემოედვა უპითგან... ვითარცა არს წესი მძოვართაჲ" ბალ. 85,22; „ცხორებაჲ წმიდისა ონოფრი მძოვრისაჲ" ი.-ე. 29,30. იხ. ძოვნა; შდრ. მდელოჲს-მძოარი

**მძორ-ი** «მომკუდარი», გვამი, ლეში: „მძორთა მათთა არა შეიხნეთ" G,—„ნუცა მომკუდარსა შეეხებით" pb., II სჯ. 14,8; „მძორსა მათსა არა შეეხნეთ" M,

ლევიტ. 11,8; „იყოს მძორები თქუენი საჭმლად მფრინველთა" M, II შჯ. 28,26; „დასხეს მძორები მონათა შენთანი საჭმლად მფრინველთა ცისათა" ფს. 78,2; „არა შეჭამა ლომმან მან მძორი იგი" O, III მფ. 13,28; „რაჟამს იყნოსი სული მძორისაჲ, მუნთქუესვე დაიბური საყნოსელნი შენნი" მ. სწ. 159,18.

**მძორის-მჭამელ-ი** ლეშის მჭამელი: „მამაჲ იგი მძორის-მჭამელ არს" ფიზ. XXIII, 8. იხ. მჭამელი.

**მძრწოლარე** მკრთოლარე, მოცახცახე: „მუჴლი მრგუალ არს და მსხლეტარე და დაჴსნილ და მძრწოლარე" ბ. კეს.-ექუს. დღ. 132,10. იხ. ძრწოლა.

**მძურომალე** «რომელი ძურების»: „ქუეწარმავალთაგან, მძურომალეთა ქუეყანასა ზედა" G,—„ქუეწარმავალთაგანი, რომელნი ძურებიან ქუეყანასა ზედა" O, ლევიტ. 11,29. იხ. ძურომა.

**მძუძე** ძიძა, გამზრდელი: „იყვნეს მეფენი მძუძე შენდა" O, ეს. 49,23. იხ. დედამძუძე, მამამძუძე.

**მძჳნვარე** სასტიკი, ბობოქარი: „მძჳნვარე ლომი" O, სიბრძ. სოლ. 11,18; „ნინეველნი იყუნეს... მძჳნვარე, ვითარცა მჴეცნი" მ. სწ. 42,26; „ეწყვებიან ღელვათა მძჳნვარეთა ჟამთა მრავალთა" მ. სწ. 108,1; „ვითარცა მჴეცი მძჳნვარჱ ყიოდა" შუშ. VI, 17. იხ. ძჳნება.

**მძჳნვარება** სისასტიკე, აბობოქრება: „მშჳდობით განერნეს იგინი ზღჳსა მძჳნვარებასა" საკ. წიგ. II 31,8; „იგივე შემძლებელ არს მომდოვრებად მძჳნვარებასა მჴეცთა შენთასა" Sin.—11,221v. იხ. მძჳნვარე.

**მძღომ-ი** იხ. წარმძღომი.

**მძღუანველ-ი** «წინამძღუარი»: „მძღუანველნი ერისანი" G,—„წინამძღუარი ერისაჲ" M, II შჯ. 20,9. იხ. ძღუანვა.

**მძღუარ** «პირველ», წინა, წინათ, უწინარეს: „მძღუარ ამის ყოვლისა დაებადა სიბრძნჱ" O,— „პირველ ყოველთასა აღეგო სიბრძნე" pb., ზირ. 1,4.

**მძღუარ-ი** (მძღურისა) «წინამძღუარი»: „მიმოვიდოდა და ეძიებდა მძღუარსა (წინამძღუარსა Ꞇ)" Ⴂ, საკ. მოც. 10,11; „წარვიდეს ანგელოზი ჩემი მძღურად შენდა" O, გამოსლ. 23,23; „ჵ ბნელისა მძღუარო" H—341,318. იხ. ძღუანვა; შდრ. ერის-მძღუარი, თავმძღუარი, წინამძღუარი.

**მძღურობა** იხ. წინამძღურობა.

**მწავ-ი** ძაღლი, canis aquatilis sive marinus: „მწავის მსგავს არს" ფიზ. XXVIII, 2.

**მწავ-ძაღლ-ი** წყლის ძაღლი, იგივე მწავი: „თქუა... მწავ-ძაღლისა მდინარისაჲ" ფიზ. XXVIII, 31. იხ. ძაღლი.

**მწამლველ-ი** «მოწამლე»: „ვიყო მე მოწამე მსწრაფლ მწამლველთა ზედა" pb.,—„ვიყო... მოწამჱ... მოწამლეთა მათ ზედა" O, მალ. 3,5. იხ. წამლვა.

**მწამლველობა** «წამლობა», გრძნება: „ცხად არიან საქმენი ჴორცთანი... მწამლველობანი, მტერობანი" pb.,—„ცხად არიან საქმენი... რომელ არიან... წამლობანი, ჴდომანი" Q, გალ. 5,20. იხ. [წამლვა].

**მწარე** «ტკივნეული», მწვავე: „ნუ სადა შეგემთხჳნენ ჩუენგანნი კაცნი სულ-მწარენი" G,—„ნუუკუე გემთხჳნენ თქუენ კაცნი ტკივნეულნი გულითა" M, მსჯ. 18,25; „შჯობს სიკუდილი ცხორებასა მწარესა" O, ზირ. 30,17; „ნათესავი მწარჱ და მოსწრაფჱ" O, ამბ. 1,6; „ნუ მწარითა სიკუდილითა მოჰკუდები ჴელთაგან ჩემთა" ფლკტ. 152,22; „ცრემლითა მწარითა იტყოდა" შუშ. II, 16. იხ. განმამწარებელი, გა(ნ)მწარება, დამწარება, სიმწარე, სულმწარე, უმწარესი.

**მწარედ** ძლიერ, სასტიკად: „ტიროდა მწარედ" მთ. 26,75; „მას საუკუნესა მწარედ გაისჯებით" ი.-ე. 36,7.

**მწაფელ-ი** წამყვანი, მატარებელი: „ჰრქუა მწაფელსა ეტლისა მისისასა: მიაქციენ ჴელნი შენნი" II ნშტ. 18,33. იხ. წაფა; შდრ. ეტლის-მწაფელი.

**მწდე** მეღვინე, მერიქიფე: „ვყვენ... მწდენი მამანი და დედანი" O, ეკლ. 2,8. იხ. სამწდეო; შდრ. პირის-მწდე.

**მწე** შემწე, დამხმარე, მშველელი: „მწე ჩემდა ხარ" ფს. 3,4; „მწე კეთილ ჟამსა ოდენ ჭირისასა" ფს. 9,10; „მწე ჩემი ხარი შენ" ფს. 83,10; „არავინ არს მწე ჩემდა" საკ. წიგ. II 61,22. იხ. თანაშემწე, შემწე.

**მწევნელ-ი** «გულისხმის-ყოფა»: „არა იყო მწევნელი მისი" G,—„არავინ იყო, რომელმანცა გულისხმა-ყო მისთჳს" მსჯ. 3,26. იხ. წევნა.

**მწერ-ი** ბუზი, musca: „მწერთა მომწყუდართა განრყუნიან ქმნულებაჲ ზეთისა სულნელისაჲ" O, ეკლ. 10,1; „მწერნი და ფუტკარნი, წყალსა შინა მომშთვარნი" მრთ. D, კ. იერ.-აღდგ. 116; „მუმლი ანუ მწერი, გინა თუ სხუაჲ რაჲმე ესევითართა უძლურთა ცხოველთაგანი" ბ. კეს.-ექუს. დღ. 86,14. იხ. ძაღლის-მწერი.

**მწერალ-ი** დამწერი, გადამწერი: „რომელი-იგი იყო მწერალ მარჯუე შჯულსა მას მოსესა" O, I ეზრა 8,3; „თქუა ეზრა, მწერალმან შჯულისა უფლისამან" O, I ეზრა 8,25; „განვიდა... მოსაჴსენებელთა მწერალი" O, ეს. 36,3; „ესე იყო მწერალი მალედ შჯულისა მის მოსესისაჲ" II ეზრა 7,6; „ჴელოვნებით მწერალი წიგნთა სამღრთოთაჲ" ი.-ე. 48,4; „მწერალი უკუეთუ არა მოძღუარი არნ, აბრალებედ... წერილსა ხატისა მისისასა, რაჟამს ვერ გამოწერის კეთილად" მ. სწ. 289,35. იხ. წერა; შდრ. ანდერძის-მწერალი, აჴრდილის-მწერალი, მალე-მწერალი, მოსაჴსენებელთა-მწერალი, სიმიაჲთ-მწერალი, შჯულის-მწერალი, წიგნის-მწერალი.

**მწერო** grus: „სხუანიცა არიან მრავალნი სიმრავლის-მოყუარნი, ვითარცა სახედ ტრედნი და მწერონი და შაშუნი" ბ. კეს.-ექუს. დღ. 112,2.

**მწერობა** ქნევა, აქნევა: „მსახურნი სულიერნი ამწერობენ მათ და საზრდელსა მათსა წმიდასა" მ. სწ. 303,26; „სხუანი კუალად გჳმწერობდიან და ნიავსა მოჰფენდიან" A—92,236.

**მწვალებელ-ი** ერეტიკოსი: „მსგავს არიან მოწაფენი იგი მწვალებელთანი ალიზისა მოქმედთა" მრთ. D. ხ. გამ.-მოც. საკ. 96,6; „ნუუკუე მწვალებელმან ვინმე გაცთუნოს გმობად აღდგომისა" კ. იერ.-აღდგ. 165,10; „სხუანიცა იყუნეს მრავალსახენი მწვალებელნი კჳრეს სოფლებსა" საკ. წიგ. II, 134,22; „ნუ გაქუნ.. მეგობრებაჲ მწვალებელისა თანა" Ath.—12,133v. იხ. წვალება.

**მწიგნობარ-ი** ლიტერატორი, გრამატიკოსი, სქოლასტიკოსი; მწერალი: „შეკრიბნა... მწიგნობარნი“ მთ. 2,4; „ენაჲ ჩემი ვითარცა საწერელი მწიგნობრისა“ ფს. 44,2; „მრავალნი მწიგნობარნი გჳჳმან ჩუენ აქა, რაჲთა შეგიძლონ შენ სიტყჳსა მიგებად“ ფოკა 340r; „ეკკლესიენით ჩემდამო... მწიგნობარნი თქუენნი“ G,—„შემოკრიბეთ ჩემ წინაშე... მწიგნობარნი იგი“ M, II შჯ. 31,28; „არცა თუ ერთისა ასოჲსა გამოსუმამან სახელოან ყვის მწიგნობარი“ A—92, 696; „უკუეთუ მწიგნობარნიცა, მატიანისა აღმწერელნი, მოიყვანნე“ Ath.—11, 86v. იხ. წიგნი; შდრ. ბჭეთ-მწიგნობარი.

**მწიგნობართ-მოძღუარ-ი** მთავარი მწიგნობარი: „აღვიდა მწიგნობართ-მოძღუარი იგი“ IV მფ. 12,10. იხ. მოძღუარი.

**მწიგნობარ(თ)-შემყვანებელ-ი** «განმგებელი და მწიგნობარი»; მდივანმწიგნობარი: „მსაჯულნი და მწიგნობარ(თ)-შემყვანებელნი დაადგინნე თავისა შენისა“ G,—„მსაჯულნი და განმგებელნი და მწიგნობარნი დაადგინნე თავისა შენისა“ M, II შჯ. 16,18. იხ. შეყვანება.

**მწიგნობრობა** წიგნი, მწერლობა: „შექმნა მწიგნობრობაჲ ქართული“ ქ. ცხ. 37,9. იხ. მწიგნობარი.

**მწითურ-ი** «მომწითურო», მოწითლო: „იყო იგი მწითურ, პირითა მხიარულ, გრემან თუალითა, ქმნულკეთილ ხილვითა“ O, I მფ. 16,12; „დის-წული ჩემი მწყაზარ და მწითურ“ O, ქებ 5,10; „გამოვიდა პირმშოჲ იგი მწითური ყოვლად“ O, დაბ. 25,25; „არა მიხედოს მღდელმან მან თმისა მისთჳს მწითურისა“ pb.,—„არა განიხილა მღდელმან თმისათჳს მომწითუროჲსა“ G, ლევიტ. 13,36; „თეთრ არს ფერი მისი და არა წითელ და არცა მწითურ“ ბ. კეს.-ექუს. დღ. 48,14; „მწითურ ეგრე არს ვითარცა ოქროჲ“ H—341,34. იხ. წითელი.

**მწი(ნ)კულ-ი** ჭუჭყი: „გამოჰრცხეს უფალმან მწინკული იგი ძეთა და ასულთა სიონისთაჲ“ I, ეს. 4,4; „რომელსა უყუარს მწინკული იგი, გონებაჲცა მისი მწინკულევან არს“ მ. სწ. 279,8; „იყვნეს მჴედარნი იგი კაცნი მწიკულნი და ბოროტნი“ Sin.—11,143v. იხ. დამწიკება, მწინკულევანი, მწინკულევანება, უმწინკულევანესი, შემწი(ნ)კულება.

**მწინკულევან-ი** ჭუჭყიანი: „ემოსა სამოსელი მწინკულევანი“ O, ზაქ. 3,3; „მოაჴსენებნ გულის-სიტყუათა მწინკულევანთა“ მრთ. A. ანტ. დ. 21v; „ცოდვილი არნ წინაშე ღმრთისა მწინკულევან და სულმყრალ“ მ. სწ. 57,32. იხ. მწი(ნ)კული.

**მწინკულევანება** ჭუჭყი: „განიშორეთ ყოველივე მწინკულევანებაჲ“ იაკ. 1,21; „რომელმან ჴორცთა მწინკულევანებისაგან... მიჴსენ მე“ განხ. ი. 200,33; „უკუეთუ კაცი, შუებული და ნუკევული, საპყრობილესა შეაყენიან, უმძიმეს სიკუდილისა არნ იგი მის ზედა მწინკულევანებისაგან საპყრობილისა“ მ. სწ. 79,14. იხ. მწინკული.

**მწირ-ი** «ვედრი», «მოქცეული», «დამონებული», უცხო, მოსული, გერი, ყარიბი, შორიელი ქვეყნისა, «შემყოფი», «მდგური», «მსხემი»: „უფალმან დაიცვნის მწირნი (ვედრნი C)“ ფს. 145,9; „მწირი და მკჳდრი იყვნეს ნახევარნი“ G,—„მოქცეულნი და მკჳდრნი“ M, ისუ ნ. 8,33; „მწირ იყავ ქუეყანასა მისსა“ pb.,—„მსხემ იყავ ქუეყანასა მათსა“ ლევიტ. 28,7; „მწირ იყავ ქუეყანასა ეგჳპტისასა“ G,—„შენცა დამონებულ იყავ ეგჳპტეს“ M, II შჯ. 24,18; „მწირ იყოს ნათესავი შენი ქუეყანასა უცხოსა“ საქ. მოც. 7,6; „მწირმან და სასყიდლით დადგინებულმან არა ჭამოს მისგანი“ O, გამოსლ. 12,5. „შჯული ერთი იყოს მსოფლიოჲსაჲ და მწირისაჲ“ გამოცხ. 12,49; „მწირი გამოჰყვა მათ მრავალი“ O, გამოსლ. 12,38; „უყუარს მწირი, მიცემად მისსა პური“ G, II შჯ. 10,18; „შეიყუარა მან კაცი ერთი ვინმე, მწირი და უცხოჲ“ თეკლა 98,30; „მწირნი ვიდრემე ხართ და არა შვილნი“ ჰებრ. 12,8; „მწირთაგან შენთა (შემყოფისაგან შენისა pb.) განამდიდრენ ყოველნი მეფენი“ O, ეზეკ. 27,33; „ვითარცა საჴსენებელი მწირისა ერთისა დღესა წარჴდა“ pb.,—„ვითარცა ჴსენებაჲ მდგურისაჲ ერთ დღისაჲ წარვიდა“ O, სიბრძ. სოლ. 5,15. იხ. მწირობა, სამწირებელი.

**მწირობა** «დამკჳდრება», ცხოვრება: „მწირობდეს პირველად შუვა მდინარეს“ O, ივდ. 5,7; „მივალ მწირობად“ M,—„ვრორინებ დამკჳდრებად“ G, მსჯ. 17,9; „ლაბანის თანა ვმწირობდ“ O, დაბ. 32,4. იხ. მწირი.

**მწირობა** ყარიბობა, უცხოობა, ტყვეობა, «მსხემობა»; «გარდასახლება»: „უცხოებაჲ აღირჩია და მწირობით და სიგლახაკით ცხორებაჲ“ ი.-ე. 15,8; „ერი იგი აღამაღლა ჟამსა მას მწირობისასა“ საქ. მოც. 13,17; „შთავიდა... მწირობად მუნ“ O, — „შთავიდა ...მსხემობად მუნ“ pb., ეს. 52,4; „მწირობისა იგი დასაბამი ესე არს“ O,—„გარდასახლებისა დასაბამი ესე არს“ pb., აბდ. 1,20; „წარვიდა... მწირობად, სადაცამცა პოვა“ M,—„წარვიდა... მსხემობად, სადაცა პოოს ადგილი“ G, მსჯ. 17,8.

**მწიფე** მოწეული: „ტევან მწიფჱ ჭეშმარიტისა მის ვენაჴისაჲ“ ფლკტ. 136,2. იხ. დამწიფებული, მომწიფება, მწიფოვა.

**მწიფოვა** «მომწიფება»: „მწიფოოდის ყურძენი თესლსა შინა“ I,—„მომწიფდეს ყურძენი თესლსა შინა“ G, ამოს 9,13. იხ. მწიფე.

**მწლაფრ** იხ. მწრაფლ.

**მწნეხარ-ი** მწურავი, მჭყლეტელი: „ვითარცა მწნეხართაგან საწნეხელისათა სავსე დათრგუნვილებითა“ I, ეს. 63,2. იხ. წნეხა.

**მწოდებელ-ი** მხმობელი: „მწოდებელი იგი ჩუენი კართა ზედა ჩუენთა დგას“ მ. სწ. 205,8. იხ. წოდება.

**მწო(ვ)არ-ი** «ძუძუჲს-მწოვარი»: „პირითა ჩჩჳლთა მწოვართაჲთა დაამტკიცე ქებაჲ“ C, მთ. 21,16; „უშვილო ყვნეს... ჭაბუკი ქალწულისა თანა, მწოარი დადგრომილისა თანა მოხუცებულისა“ G,—„უმკჳდრო ყვნეს... ჭაბუკნი და ქალწულნი, ძუძუჲს-მწოვარნი მოხუცებულთა თანა დღითა“ pb., II შჯ. 32,25; „მოიქუა სამოელ კრავი ერთი მწოვარი“ I მფ. 7,9. იხ. წოვა; ძუძუჲს-მწოვარი.

**მწოლ-ი** «მძინარი»: „შეიყუარენ მწოლი იგი შენ თანა“ O,—„შეიყუარენ მძინარნი შენ თანა“ pb., ეს. 57,8; „იყო იგი მეფისა თანა მწოლ“ III მფ. 1,4. იხ. წოლა; შდრ., თანა-მწოლი.

**მწოლარე** მდებარე; რომელსაც სძინავს: „მწოლარე ბაგასა“ **ლ. 2,12**; „ვინ არს ესე მწოლარჱ“ **მარკ. 247.** იხ. წოლა.

**მწუანე** მწვანე, მწვანილი, «მდელო»: „ვითარცა წჳმამან რაჲ აღმოაცენის მწუანჱ ქუეყანით“ O, **II მფ. 23,1**; „აღმოუცენა... მწუანე სამსახურებელად კაცთა“ **ფს. 103,14**; „ვითარცა ზროხანი მწუანესა შინა“ I, **იერემ. 50,11**; „არა იყო მწუანე“ I, **იერემ. 14,5**; „სხუაჲ კუალად ძოვდა მდელოსა, გინა მწუანესა“ **საკ. წიგნ. II 56,35**; „იქმნნეს სამოთხენი ვრცელნი სიმრავლითა მწუანეთაჲთა“ **ბ.-კეს.-ექუს. დღ. 69,13.** იხ. დამწუანება, მომწუანე, მწუანეთაგანი, მწუანვილი, მწუანის-გამოღება, მწუანოანი, მწუანოსანი.

**მწუანეთაგან-ი** წამალი: „არცა მწუანეთაგანი, არცა სალბუნი ჰკურნებდა მათ“ O, **სიბრძ. სოლ. 16,11.** იხ. მწუანე.

**მწუანვილ-ი** მწვანე, მწვანილი, ბალახი: „უბრძანა მათ დასხდომაჲ... მწუანვილსა ზედა თივისასა“ **მრ. 6,39**; „ვითარცა აღლომნის ზუარაკმან მწუანვილი ველისაგან“ **რიცხ. 22,4**; „ვპოოთ თუ ხოლო მწუანვილი და გამოვზარდნეთ ცხენნი და ჯორნი“ O, **III მფ. 18,5**; „გამოიღენ ქუეყანამან მწუანვილი თივისაჲ“ **კ. იერ.-აღდგ. 159, 18**; „შეკრიბე თივაჲ მწუანვილისაჲ“ O, **იგ. სოლ. 27,25**; „ნადირნი ამას მოუჴდიან და ყოველი იგი მწუანვილი მისი განრყუნიან“ **საკ. წიგნ. II 105,4**; „ერთი მწუანვილი გინა ერთი თივაჲ კმა არს შესაქცეველად გონებისა შენისა განზრახვად დამბადებელისათჳს“ **ბ. კეს.-ექუს. დღ. 66,29.** იხ. მწუანე.

**მწუანვილოვან-ი** «მდელოვანი»: „გამოჩნდა... ველი მწუანვილოვანი“ pb.,—„მდელოვნად ველად... განვიდა“ O, **სიბრძ. სოლ. 19,7.** იხ. მწუანვილი.

**მწუანის-გამოღება** გამწვანება, «მორჩება»: „მწუანჱ გამოიღეს ველთა უდაბნოჲსათა“ O,—„იმორჩეს ველთა უდაბნოჲსათა“ pb., **იოვ. 2,22.** იხ. გამოღება.

**მწუანოან-ი**: „მე შეგიყვანო მწუანოანსა სამოთხისასა“ **მ. სწ. 141,18.** იხ. მწუანე.

**მწუანოსან-ი** მწვანით მოსილი: „ეწოდა სახელი მსგავსად სამოსლისა მათისა, რომელსა იმოსდეს, და ერქუა ერთსა მას კრებულსა მწუანოსან“ **H—341,617.** იხ. მწუანე.

**მწუარ-ი** შემწვარი: „მათ მიუპყრეს თევზისა მწუარისაჲ და გოლი თაფლი“ **ლ. 24,42**; „მწუარი ცეცხლითა“ O, **გამოსლ. 12,8.** იხ. წუვა; შდრ. მრგულიად-მწუარი, ნამწუარი.

**მწუბვა** ბანა, გორვება: „ღორი იმწუბა საგორელსა მწჳრისასა“ **II პეტრე 2,22.** იხ. ამომწუბებული, აღმომწუბება.

**მწუელელ-ი** მკრეფელი: „რომელნიმე დაადგინნეს... მოჰკალად და მწუელელად და მეზუერედ“ M, **I მფ. 8,12.** იხ. წუელა.

**მწუერვალ-ი** «წუერი», თავი, თხემი; მაღალი ადგილი ან ნაგებობა ქალაქისა; რქა, ტოტი: „დააწოს მწუერვალი თითისაჲ მისისაჲ წყალსა“ DE,—„დააწოს წუერი თითისა მისისაჲ წყალსა“ C, **ლ. 16,24**; „მოჰკუეთნეს მწუერვალნი ჴელთა მისთანი და მწუერვალნი ფერჴთა“ G, **მსჯ. 1,6**; „გარდაჰჴრნეს იგინი მწუერვალსა მას კბოდისასა“ M, **II ნშტ. 25,12**; „დადეგ მუნ მწუერვალსა მთისასა“ O, **გამოსლ. 34,2**; „შორის ღრუბელთა იყო მწუერვალი მისი“ I, **ეზეკ. 31,3**; „დავარღჳო მჴარი მოაბისაჲ ქალაქთაგან მწუერვალთა მისთა“ O, **ეზეკ. 25,9**; „მწუერვალნი შენნი (ვენაჴო) განჴდეს მიერ ზღუასა“ O, **იერემ. 48, 32.** იხ. წუერი.

**მწუჱფე**: „არს თმაჲ იგი მწუჱფე და ლელ“ **გრ. ნოს.-კაც. აგებ. 229,2.**

**მწულილ-ი** იხ. წულილი, სიმწულილე.

**მწუნობარ-ი** მჩაგვრელი, «შეურაცხის-მყოფელი»: „ვიყავ მე ...სიყრმესა ჩემსა... გლახაკთა მომხუეჭელ, მდიდართა მწუნობარ“ **მ. სწ. 260,33**; „მყვნეს ჩუენ შეურაცხის-მყოფელ და მწუნობარ მასწავლელთა ჩუენთა“ **მ. სწ. 273,23.** იხ. წუნება/წუნობა.

**მწურთელ-ი** «მსწავლელი»: „ხოლო მე მწურთელი თქუენი“ pb.,—„ხოლო მე მსწავლელი თქუენი ვარ“ O, **ოვსე 5,2.** იხ. წურთა.

**მწუხარე** «შეჭუვნებული», არამხიარული, დანაღვლებული, მოწყენილი; შეჭირვებული, შევიწროებული, ბრმა: „მწუხარე არს სული ჩემი“ DE,—„შეჭუვნებულ არს სული ჩემი“ C, **მრ. 14,34**; „ვითარცა მგლოვარე და მწუხარე, ეგრეთ დავმდაბლდი“ **ფს. 34,14**; „რად მწუხარე არს პირი შენი?“ O, **ნეემ. 2,2**; „მოუგონებელად დიდად მწუხარე ვიყავ“ **შუშ. XV,9**; „ყვის ერთი იგი მხიარულ ძლევითა მით და ერთი იგი მწუხარე“ **ბ. კეს.-ექუს. დღ. 122,4**; „შეწუხნა და ვიდოდა მწუხარე“ I, **ეს. 57,17**; „მწუხარე იყო დავით ფრიად“ O, **I მფ. 30,6**; „ნუ მწუხარე ხარ“ **ი. მოც. 68,1**; „ექმენ უფერჴოსა ფერჴ და მწუხარესა—თუალ“ **მ. სწ. 174,39**; „სამნი მწუხარენი სხდეს და ზრახვიდეს ურთიერთას“ **ლიმ. 37,10.** იხ. წუხილი.

**მწუხარება** «ზრუნვა»; «ჭირი», შეჭირვება, წუხილი; სიბრმე: „იწყო მწუხარებად და ურვად“ DE,—„იწყო ზრუნვად და ურვად“ C, **მთ. 26,37**; „პოვნა იგინი მძინარენი მწუხარებისა მისგან“ **ლ. 22,45**; „დედაკაცი რაჟამს შობნ, მწუხარება არნ მისა“ C, **ი. 16,21**; „თქუენ აწ მწუხარე ხართ“ C,—„თქუენ აწ ჭირი გაქუს“ DE, **ი. 16,22**; „რაჟამს შვის ყრმაჲ, არღარა მოიჴსენის მწუხარებაჲ (ჭირი DE)“ **ი. 16,21**; „გარდაიქცენ... მწუხარებანი იგი მხიარულებად“ **კ. იერ.-აღდგ. 155, 12**; „წარმომყარნა ორნივე თუალნი ჩემნი... და ესე არს მიზეზი მწუხარებისა ჩემისაჲ“ **ლიმ. 38,17.**

**მწუხარედ** «შეჭუვნებულად», დაღონებულად: „წარვიდა მწუხარედ“ C,—„წარვიდა მწუხარჱ“ **მრ. 10, 22**; „მიმოიხილა მათა რისხვით და მწუხარედ“ DE,—„მიხედა მათ მრისხანედ შეჭუვნებულად“ C, **მრ. 3,5**; „კსინავს მწუხარედ ცაჲ“ **მთ. 16,3.** იხ. მწუხარე.

**მწუხრ-ი** საღამო; «მიმწუხრი», საღამოს: „ვითარცა იყო მწუხრი“ **მრ. 11,19**; „ცისკრითგან მწუხრადმდე“ O, **I მფ. 36,17**; „ხილვაჲ იგი მწუხრისაჲ და განთიადისაჲ“ O, **დან. 8,26**; „უტევეთ ზედამოკიდებულსა ვიდრე მწუხრადმდე“ **ფლკტ. 146,11**; „მწუხრი იყო ჟამი იგი“ **მრ. 11,11**; „სცხო მათ... ზოგი მისი განთიად და

ზოგი მისი მწუხრი (მიმწუხრი G)“ M, **ლევიტ. 6,20;** „შემოვიდოდა ველით საქმისაგან თჳსისა მწუხრი“ M,—„მოვიდოდა საქმით თჳსით ველით მიმწუხრი“ G, **მსჯ. 19,16;** „მწუხრი განუყოფდეს საზრდელსა“ O, **დაბ. 49,27;** „არა დაწნიხეს იგი დილითი, არცა მწუხრი“ I, **იერემ. 48,33;** „მწუხრი დავაწვინენ იგინი ცხედარსა ზედა“ **ფლქტ. 146,37;** „შეწირეს... ერთი ცისკარს და ერთი მწუხრი“ O, **II ეზრა 3,3;** „კჳრიაკესა მწუხრი კუალად ეჩუენა“ **ლიმ. 54,3.** იხ. დამწუხრება, მიმწუხრი, მიმწუხრად, მიმწუხრება, სამწუხრო, შემწუხრება.

**მწჳრე** ლაფი, ტლაპო, თიხა: „ღორი იმწუბა საგორელსა მწჳრისასა“ **II პეტრე 2,22;** „ჯურღმულსა მას შინა არა იყო წყალი, არამედ მწჳრე“ I, **იერემ. 38,6;** „შესუარნის ჯორცნი მისნი მწჳრითა“ **ფიზ. XXVIII, 11;** „ვითარცა შეიშრვის მწჳრჱ იგი“ **ფიზ. XXVIII, 12;** „რომელი შევარდეს მწჳრესა მას მყრალსა მეძვობისასა“ **გრ. ნოს.-კაც. აგებ. 191,27;** „ნუცა შთაჰაგდებ სარწმუნოებასა ჩემსა მწჳრესა და უყსა“ Sin.—**11,78**v; „ვიხილე მუნ მწჳრჱ დიდძალი, გამომდინარე ადგილისა მისგან“ H—**341,633.**

**მწჳს-ი** დიდი: „იყო კაცი უფროჲსად მწჳს“ M, **I ნშტ. 20,6;** „განიგდეს წილი მცირითგან ვიდრე მწჳსამდე“ M, **I ნშტ. 26,13;** „მწჳსნი მოსიერ არიედ (ზამთრის)“ **მ. სწ. 300,1;** „დაებეჭდენ პირი ქუაბისაჲ ქვითა მწჳსითა“ H—**341,586.** იხ. განმწჳსება, სიმწჳსე.

**[მწყა]** იხ. დამწყა, უმწყი.

**მწყაზარ-ი** თეთრი: „დის-წული ჩემი მწყაზარ და მწითურ“ O, **ქება 5,10.**

**მწყალობელ-ი** «შემწყნარებელი», შემწყალებელი: „მოწყალე, მწყალობელ უფალი“ Ꞇ,—„მოწყალე და შემწყნარებელ უფალი“ Ⴂ, **ფს. 110,4;** „მოწყალე ხარ მწყალობელ (შემწყნარებელ O)“ I, **ნეემ. 9,17;** „მოვიდა მწყალობელი იგი“ **კ. იერ.-ალდგ. 164,35;** „მაშინ ღაღადებდენ ჴმითა მაღლითა და არავინ იყოს მწყალობელ მათდა“ **მ. სწ. 216,25.** იხ. წყალობა.

**მწყდარ-ი** იხ. მწყუდარი.

**მწყევარ-ი** მწყევლელი: „აკურთხევდით მწყევართა თქუენთა“ **მთ. 5,44;** „ძალსა ჩემსა მოაკლდა მწყევართაგან ჩემთა“ I, **იერემ. 15,10.** იხ. წყევა.

**მწყემს-ი** მენახირე: „რომელთა არა აქუნ მწყემსი“ **მთ. 9,36;** „გცნე თქუენ მწყემს ნებად გულისა ჩემისა“ O, **იერემ. 3,14;** „ვითარცა იხილეს მწყემსთა მათ საქმჱ ესე“ **ლ. 8,34;** „დაიცვეს იგი, ვითარცა მწყემსმან სამწყსოჲ თჳსი“ O, **იერემ. 31,10;** „ყოფად ერთ სამწყსო ერთისა მწყემსისა“ **შუშ. II, 24;** „არა კარით მწყემსებრ შესრული“ **ქ. ცხ. 239,11.** იხ. სამწყსო.

**მწყემსთ-მთავარ-ი** მთავარი მწყემსი: „გამოჩინებასა მას მწყემსთ-მთავრისასა მოიღოთ დაუჭნობელი იგი დიდებისა გჳრგჳნი“ **I პეტრე 5,4.** იხ. მთავარი.

**მწყერ-მარჯილ-ი** მწყერი, coturnix, coturnicum mater: „ითხოვეს და მოსცა მათ მწყერ-მარჯილი“ **ფს. 104,40;** „ზღუასა გამოეცა მწყერ-მარჯილი“ O, **სიბრძ. სოლ. 19,12.**

**მწყლველ-ი** დამჭრელი, დამკოდი: „ისარ მწყლველ არს ენაჲ მათი მზაკუვარ“ I, **იერემ. 9,8.** იხ. წყლვა.

**მწყმედელ-ი** იხ. წარმწყმედელი.

**მწყობრ-ი** «გუნდი»; «მძნობ(ა)რი», მეფერხულე; «პურის-მტე»: „მომავალი, ვითარცა მწყობრი ბანაკთა“ M,—„რომელი მოვალს, ვითარცა გუნდი ბანაკთაჲ“ O, **ქება 6,12;** „დასხდა მწყობრად-მწყობრად“ DE,—„ინაჴ-იდგეს პურის-მტებმან“ C, **მრ. 6,40;** „მოვიდა... ასული მისი ბობღნებითა და მწყობრებითა“ G,—„გამოვიდა შემთხუევად მისა ბობღნებითა და მძნობრითა“ M, **მსჯ. 11, 34.** იხ. წყობა.

**მწყობრად-მწყობრად** ჯგუფ-ჯგუფად: „დასხდა მწყობრად-მწყობრად ას-ასი და ერგასის-ერგასისი“ **მრ. 6,40.** იხ. მწყობრი.

**მწყობრება** წრე, რიგი; «სიმგრგულე»: „ვერ შეუძლეს ცნობად... მწყობრებაჲ ვარსკულავთაჲ“ O,—„ვერ შეუძლეს ცნობად... სიმგრგულე ვარსკულავთა“ pb., **სიბრძ. სოლ. 13,2.** იხ. მწყობრი.

**მწყრალ-ი** იხ. წყრომა; შდრ. გულმწყრალი.

**მწყრალობა** იხ. წყრომა; შდრ. გულმწყრალობა.

**მწყსა** ძოვნა; «დამწყსა»: „მწყსიდა რაჲ ცხოვართა ლაბანისთა“ O, **ივდ. 8,22;** „სადა ჰმწყსი“ O, **ქება 1,6;** „მწყსით გმწყსიდენ თქუენ მეცნიერებით“ I, **იერემ. 3,15;** „ვმწყსიდი მე საცხოვართა მამისა ჩემისათა“ **ფს. 151,1;** „უშიშად თავთა თჳსთა მწყსიან“ **იუდ. 1,12;** „ჰმწყსით ცხოვართა დაკლვისათა“ pb.,—„დამწყსენით ცხოვარნი იგი კლვადნი“ O, **ზაქ. 11,4.** იხ. დამწყსა.

**მწყუდარ-ი, მწყდარ-ი** ნახევრად მკვდარი, ცოცხალ-მკვდარი: „დაუტევეს იგი მწყუდარი“ **ლ. 10,30;** „დაიდვა მწყდარი ქუეყანასა ზედა“ **ფოკა 342**v. იხ. წყუდომა.

**მწყურნებ-ი, წყურნებ-ი, რწყუნებ-ი** წყლიანი ადგილი, წყლისპირი: „იხილა კიდობანი იგი მწყურნებსა მას“ O, **გამოსლ. 2,5;** „განჴმენ... ყოველი მწყურნები ლერწმოვანთაჲ და ჭილისაჲ“ O, **ეს. 19,6;** „რწყუნებ იქმნა ასერონი“ O,—„მწყურნებ იქმნა ასერონი“ I, **ეს. 33,9;** „იყოს ურწყული იგი წყურნებად“ O, **ეს. 35,7.** იხ. მწყურნებოვანი.

**მწყურნებოვან-ი (მწყურნებოვნისა)** ჭაობი, წყლიანი ადგილი, **«მწყურნები»:** „ვყო უდაბნოჲ იგი მწყურნებოვნად (მწყურნებად I)“ O, **ეს. 41,18.** იხ. მწყურნები.

**მჭამელ-ი** მჭმელი, შემჭმელი; erosio, aerugo, vim serpenti habens, cancer: „აჰა კაცი მჭამელი“ **ლ. 7,34;** „ჭამადი გამოვიდა მჭამელისაგან“ G, **მსჯ. 14,14;** „მიწასა ცოდვისასა მჭამელ“ A—**484,312**v. „მჭამელნი მისნი ინანდენ“ I, **იერემ. 2,3;** „მღილმან და მჭამელმან განრყუნის“ **მთ. 5,19;** „შთაცჳვენ პირსა მჭამელისასა“ O, **ნაუმ 3,12;** „შეჰყვა პირსა მისსა მჭამელი და დაჭამა ლაწჳ მისი“ Ath.**12,241**r. იხ. ჭამა; შდრ. თესლის-მჭამელი, თივის-მჭამელი, კაცის-მჭამელი, მძორის-მჭამელი, ნაწლევთ-მჭამელი, უჟამოდ-მჭამელი.

**მჭახ-ი:** „რქაჲ მისი (ვენაჴისაჲ) და მასკნე და მჭახი და ტევანი“ **ბ. კეს.-ექუს. დღ. 70,22.**

**მჭედელ-ი** «ვეცხლის-მშრომელი»: „მჭედელი რკინისაჲ მებრვე არა იპოვებოდა“ O, **I მფ. 13,19;** „უზახებდეს

ხუროჲ მჭედელსა“ I,—„განძლიერდა კაცი ხუროჲ და მჭედელი“ O, ეს. 41,7; „უბრძანა მიღებად გურდემლი მჭედელთაჲ საპყრობილესა მას“ ანდ.-ანატ. 224,15; „მისცნა ვეცხლის-მშრომელსა“ G, — „მისცა იგი (ვეცხლი) მჭედელსა“ pb., მსჯ. 17,4. იხ. ჭედა; შდრ. ვეცხლის-მჭედელი, ოქრო(ჲს)-მჭედელი.

**მჭევრ-ი, მჭევარ, ბჭევრ-ი**

**მჭელ-ი** მუჭი, მუშტი, მჯილი; ძნა: „მჭელ ერთ ფქვილი სარქუანსა შინა“ O, III მფ. 17,12; „არა განივსის მჭელი თჳსი მომკალმან“ ფს. 128,7; „შემაგინებდეს... მჭელისა ერთისათჳს ქრთილისა და პატრისა ერთისათჳს პურისა“ O, ეზეკ. 13,19; „დაიპყრობდა (ცრემლთა) მჭელითა“ ფლკტ. 141,8; „შეკრიბნეს იგინი ვითარცა მჭელები კალოჲსაჲ“ O, მიქ. 4,12.

**მჭელითა მოღება** «დამჭელვა»: „მოიღოს მჭელითა მღდელმან მან შესაწირავისა მისგან“ pb.—„დაიმჭელოს მღდელმან მსხუერპლისაგან“ G, რიცხ. 5,26. იხ. დამჭელვა, მჭელეული/მჭლეული/მჭეული.

**მჭელეულ-ი, მჭლეულ-ი, მჭეულ-ი** «ჳუილი», თაველი, ძნა: „ჰკრევდით მჭელეულთა შოვრის ველსა“ O, დაბ. 37,7; „შემოაქუნდა მჭელეულები ბჭეთა ისრაჱლისათა“ O, ნეემ. 13,15; „განუტევნა იგინი შორის მჭელეულებსა მას უცხოთესლთასა“ M, — „განავლინა ჳუილებისა შორის უცხოტომთაჲსა“ G, მსჯ. 15,5; „არა იპოების პური, არცა მჭეული, არცა მდელოჲ“ Ath.—11, 49r; „მჭელეულსა არა აქუს ძალი ყოფად იფქლისა“ O, ოვსე 8,7; „არა აღივსო... წიაღი, რომელი შეჰკრებნ მჭელეულებსა მისსა“ ფს. 128,7; „შეიწირო შენდა მჭლეული, სავსჱ სინანულითა“ საკ. წიგ. II 3,39; „მუშაკმან არა პოვის მჭლეული, უკუეთუ არა... დასთესის თესლი კეთილი“ Ath.—11,262r. იხ. მჭელი, სამჭელეული.

**მჭეულ-ი** იხ. მჭელეული.

**მჭირვა** ჭერა, დაკავება: „ერთი ძმაჲ თავსა უმჭირავნ და ერთი ფერჴთა“ ი.-ე. 36,15. იხ. დამჭირვა.

**მჭირსიედ** «იწროდ»: „არა მოირტყმიდენ მჭირსიედ“ pb.,—„ნუ შეიმოსედ მას იწროდ“ O, ეზეკ. 44,18.

**[მჭკლობა]** იხ. დამჭკლობა.

**მჭკუერველ-ი** წამხდენი, ამომგდები: „მჭკუერველი, რომელი გამოვიდოდა უცხოთესლთაჲ მათ სამად გუნდად“ O, I მფ. 13,17; „გუშინ ეკლესიათა მჭკუერველ ყოფილნი, დღეს მღდელთ-მოძღუარ იქმნიან“ A—92,721. იხ. ჭკუერვა.

**მჭლე** გამხდარი, სუსტი, ძაბუნი: „მჭლენი ჴორცითა“ O, დაბ. 41,3; „ყოლადვე მჭლე ხარ და უფერულ“ ლონგ. 190,9; „პოხილ არს (ქუეყანაჲ) ანუ მჭლე?“ რიცხ. 12,21. იხ. დამჭლება.

**ჭლეულ-ი** იხ. მჭელეული.

**მჭუვან-ი, მჭუვარ-ი** იხ. ჭუვილი; შდრ. თანა-მჭუვანი, თანა-მჭუვარი.

**მჭმუნვარე, მჭუნვარე** მწუხარე; დადარდიანებული: „რაჲსათჳს არა იყოს მჭმუნვარე და მწუხარე პირი ჩემი?“ M, ნეემ. 2,3; „განმხიარულდა პირი მჭმუნვარეთაჲ“ მ. სწ. 65,20; „მჭმუნვარე პირითა და მწუხარე გულითა“ ლიმ. 77,30; „უფროჲსად მწუხარე და მჭუნვარე ვიქმნებით“ Ath.—17,330v. იხ. ჭმუნვა.

**მჭურინავ-ი** struthio. neəlessa, nessa. cicada, gryllus: „ფრთითა განსცხრებინ მჭურინავი“ O, იობ 39,13; „გურიტმან და მერცხალმან და მჭურინავმან— მფრინველთა ცისათა, ცნეს ჟამი წარსლვისა მათისა“ მრთ. S, ოქრ.-გურიტ. 226,20. იხ. ჭურინვა.

**[მჭუხა** იხ. შემჭუხა].

**მხავს-ი** fucus, alga, muscus, situs, ხავსი: „მხავსნი ქვათანი“ მსკ. 32,7.

**მხალ-ი** ფხალი, მწვანილი: „უფროჲს ყოველთა მხალთასა არნ“ მთ. 13,32; „უძლური იგი მხალსა ჭამნ“ ჰრომ. 14,2; „ვითარცა მხალი მწუანვილისაჲ ადრე წარჴდენ“ ფს. 36,2; „თავი თჳსი მისცა... მხლისა ჭამათა“ არსტ. 62,14. იხ. სამხლე.

**მხატვარ-ი** დამხატველი: „ბრძოლისა სიმჴნესა მას სიტყჳსა მწერალნი და კედელსა მხატვარნიცა აუწყებენ“ ბ. კეს.-40-თჳს 115,30; „ჯერ არს მსგავსად ჭელოანთა მათ მხატვართა მოვლებად უმეტესთა წამალთა“ A—92, 390; „მხატვარნი ანუ მწერალნი პირმშოსა მას ხატსა ანუ წერილსა განიცდიან, რამეთუ ვერ ძალ-უც ჯეროვნად გამოწერად, უკუეთუ არა ხედვიდენ მაგალითსა მას წინამძღურად საქმისა თჳსისა“ A—92,474. იხ. ხატვა; გამომხატვარი.

**მხედვარ-ი, მხედველ-ი** ვინც ხედავს: „დაამტკიცა... ანგელოზი თაყუანის-მცემელი, შეზავებული, მხედვარი“ გრ. ნაზ. 297,26; „მიგცე შენ... წინაშე ყოველთა მხედველთა შენთა“ O, ეზეკ. 28,18. იხ. ხედვა; შდრ. მრუმედ-მხედველი, მრუმედ-მხედველობა, მძიმედ-მხედვარება, მძიმედ-მხედველი, მხედველობა, შინაგან-მხედველი.

**მხედველობა:** „მხედველობასა მრჩობლთავე ჰყოფს უფალი“ pb.,—„მოხედვაჲ მათ ორთაჲვე ყოს უფალმან“ O, იგ. სოლ. 29,13. შდრ. მრუმედ-მხედველობა.

**[მხეველ-ი]** იხ. ტყავის-მხეველი.

**მხერვალ-ი** მატარებელი, მყვანი: „მოჰყვანდი შენ საჭეთა, მხერვალთა შენთა“ O, ეზეკ. 27,26. იხ. ხერვა.

**მხიარულ-ი** «მიმადლებული», გახარებული: „გიხაროდენ, მხიარულო“ C, — „გიხაროდენ, მიმადლებულო“ ლ. 1,28; „გიხაროდენ და მხიარულ იყავ“ O, იოვ. 2,21; „პირი მისი მხიარულ იქმნა შემთხუევასა“ O, ესთ. 15,8; „მხიარულ იყვნენ თუალნი მისნი უფროჲს ღჳნისა“ O, დაბ. 49,12; „სუ გულითა მხიარულითა ღჳნოჲ შენი“ O, ეკლ. 9,7; „იხარებდით და მხიარულ იყვენით“ I, ეს. 12,6; „მადლმან დედაკაცისამან მხიარულ ყვის ქმარი თჳსი“ O, ზირ. 26,16; „საცხებელმან მხიარულ ყვის პირი“ ფს. 103,15.

**მხიარულად** მხიარულებით, სიხარულით: „პირი მისი მხიარულად ეგოს“ O, ზირ. 26,4; „რომელმან დაამენა ბერწი სახლსა შინა მხიარულად“ ფს. 112,9; „მხიარულად მისაცემელი უყუარს უფალსა“ II კორ. 9,7. იხ. მხიარულება.

**მხიარულება** «შუება»; სიმხიარულე: „მხიარულებაჲ და სიხარული ჯერ-არს“ DE,—„შუებად და სიხარულად ჯერ-არს“ C, ლ. 15,32; „შევიდოდით მის წინაშე მხიარულებით“ ფს. 99,2; „მოეღოს სიხარული და

მხიარულებაჲ სავენაჴეთაგან“ I, ეს. 16,10; „მხიარულებით შემიწყნარნეს ჩ҃ნ ძმათა“ საქ. მოც. 21,17; „მიიღებდეს საზრდელსა მხიარულებითა“ საქ. მოც. 2,46. იხ. განმხიარულება.

**მხილება** «შეტყუება», პირში თქმა, განცხადება, «უწყება»: „ვინ თქუენგანმან მამხილოს მე ცოდვისათჳს“ DE,—„ვინ თქუენგანმან შემეტყუების მე ცოდვათათჳს“ C, ი. 8,46; „არა ნუ ამხილოსა?“ Ղ,—„არა-მე შე-ცა-ატყუასა?“ Ꞇ, ფს. 93,10; „ამხილა მათთჳს მეფეთა“ M, I ნშტ. 16,21; „ესე უმხილა ვინმე სავლეს“ Ꞇ,—„ეუწყა სავლეს“ Ղ, საქ. მოც. 9,24; „უკეთურებამან შენმან განმხილენ შენ“ I, იერემ. 2,19; „რომელმან ამხილოს ზრახვაჲ, მან წარწყმიდოს სარწმუნოებაჲ“ O, ზირ. 27,17; „სიტყუათა შენთა გამხილეს შენ“ ფლპ. მოც. 6,34; „რომელი ამხილებდეს მომხუეჭელთა, ნუმცა ემხილების მას უსამართლოებაჲ“ მ. სწ. 272,32; „მხილებით ამხილო მას“ M,—„მითხრობით მიუთხრა მისთჳს“ G, II შჯ. 13,9.

**მხილება** «შეტყუება», ყვედრება, პირში თქმა: „მხილებად ყოვლისა ერისა“ Ղ,—„შეტყუებად ყოვლისა ერისა“ Ꞇ, ფს. 149,7; „რომელი იმარხვიდეს მხილებასა, უბრძნჱს იყოს“ O, იგ. სოლ. 15,5; „მხილებისათჳს უშჯულოებისა განსწავლე კაცი“ Ꞇ, ფს. 38,12; „მე სწავლაჲ და მხილებაჲ მიღირს და თქუენდა ჯერ-არს შეწყნარებაჲ“ მ. სწ. 88,30; „ასწავებნ, ამხილებნ და ნუგეშინის-სცემნ“ ი.-ე. 35,22.

**მხილებულ-ი** ყვედრებული: „ყოველივე მხილებული ნათლისაგან გამოცხადნების“ ეფეს. 5,13. იხ. განმხილება, მამხილებელი, უმხილებელი.

**მხილველ-ი** მხედველი, «ზმანებული»: „მხილველო, ვიდოდე, განეშორე ამიერ“ O, ამოს 7,12; „სირცხჳლისათჳს უგუნურთა მათ მხილველთასაჲ“ რიფს. 168,7; „უკუეთუ აღ-ვინმე-დგეს შენ შორის წინაწარმეტყუელი ანუ ჩუენების მხილველი“ M,—„აღ-თუ-დგეს შენ შორის წინაწარმეტყუელი ანუ ზმანებული სიზმრისაჲ“ G, II შჯ. 13,1. იხ. ხილვა; შდრ. თჳთმხილველი, ღმრთის-მხილველი, ჩუენების-მხილველი.

**მხოლო** «მარტო»: „გარნა მხოლოსა ღმერთსა“ DE,—„გარნა მარტოჲ ღმერთი“ C, მრ. 2,7; „მას მხოლოსა ჰმსახურებდე“ მთ. 4,10; „შენ უფალმან მხოლომან სასოებით დამამკჳდრე მე“ ფს. 4,9; „შენ მხოლოჲ მოღუაწე ხარ მონათა შენთაჲ“ განს. ი. 199,4; „მხოლოჲ ლავრასა დიდებულსა ოთხთა ეკლესიათასა შევიდა“ ი.-ე. 16,9.

**მხოლოდ** მარტოდ: „დაჰბადნა მხოლოდ გულნი კაცთანი“ რიფს. 174,25.

**მხოლოდ-შობილ-ი** «იამავრი», დედისერთა: „იგი მხოლოდ-შობილი იყო მისი და არა იყო მისსა სხუაჲ ძე ანუ ასული“ G,—„იგი იყო იამავრი მისი და არა ესუა მას მისსა გარეშე ძე გინა ასული“ M, მსჯ. 11,34; „მხოლოდ-შობილი ძჱ შენი მოავლინე“ ფლკტ. 141,26. იხ. შობილი.

**მხოლოდ-შობილება** დედისერთაობა: „(იჴსენ) ჴელთაგან ძაღლთაჲსა მხოლოდ-შობილებაჲ ჩემი“ ფს. 21,21. იხ. შობა.

**მხუდარ-ი** რაც ერგო, შეხვდა; «ცემული»: „არა მხუდარ იყო მისდა... სამკჳდრებელი“ G,—„არცა ეცა მათ ნაწილი“ M, მსჯ. 18,1. იხ. ხუდომა.

**მხუევროან-ი** «ნახევარჴმელი»: „არა მოუჴდეს კაცი... მხუევროან ანუ შილიან თუალითა“ G,—„ნუ მოვალნ კაცი... ნახევარჴმელი ანუ თუალითა ღბილი“ pb., ლევიტ. 21,20.

**მხუეტელ-ი** (მხუეტლისა) მხვეტელი, მგველი: „ორნი ერისაგანნი ჰყვიან მსახურად და მხუეტლად (საჯორეს)“ ი.-ე. 42,25. იხ. ხუეტა.

**მხულივ-ი** ხვლიკი; talpa: „მხულივი ჴელითა ემტკიცების კლდესა, დაღათუ ადვილად შესაპყრობელ არს“ O, იგ. სოლ. 30,28; „არაწმიდა არს ქუეწარმავალთაგანი... მხულივი და მსუენი“ M, ლევიტ. 11,29.

**მჴარ-ი** (მჴრისა) «ბეჭი», მხარი; ილლია, ზურგი; «ქედი»: „დადგიან მჴართა (ბეჭთა C) ზედა კაცთასა“ მთ. 23,4; „აღიკიდა მჴართა თჳსთა... ყრმაჲ“ O, დაბ. 21,14; „განირყუნეს უღელი მისი მჴართაგან თქუენთა“ O,—„აღებულ იქმნეს უღელი მისი ქედისაგან შენისა“ pb., ეს. 10,26; „გუერდითა თქუენითა და მჴრითა თქუენითა აჴენებდით“ I, ეზეკ. 34,21; „წჳვი და მჴარი, გამოშოვრებული ძუალისაგან“ O, ეზეკ. 24,4; „გარდაუტევეს საზომი იგი და იყო ოც მჴარ“ საქ. მოც. 27,28; „არა რეცა გუშინ გიგურკნევდი შენ მჴართა ზედა ჩემთა?“ ფლკტ. 142,16; „რომელსა ზედა მჴარნი განჰმარტნა“ იპ. რომ.-კურთხ. მოხ. 166,1; „შეკრიან ტჳრთი მძიმე და დასდვიან მჴართა ზედა უძლურთასა“ მ. სწ. 247,13.

**მჴდელ-ი** ამომწვდელი, «აღმღებელი»: „მჴდელი მახჳლისაჲ“ G,—„რომელსა ეჴადა მახჳლი“ M, მსჯ. 20,25; „დადგეს... მჴდელნი მახჳლისა“ G,—„დადგეს... აღმღებელნი მახჳლისანი“ pb., მსჯ. 20,2. იხ. ჴდა; შდრ. ქვის-მჴდელი.

**მჴდომ-ი** «ხისტი», «სატანა», წინააღმდგომი, მტერი, მოცილე, გლისპი, მოდავე, «წინა-მოსაჯული»: „უკუეთუ ვისიმე ძე ურჩ იყოს და მჴდომი“ G,—„იყოს თუ ვისიმე შვილი ურჩ და ხისტ“ M, II შჯ. 28,15; „დამაპრკოლნა ჩუენ მჴდომმან“ Q,—„დამაბრკოლნა ჩუენ სატანა“ I თეს. 2,18; „მჴდომ არნ იგი კეისრისა“ ი. 19,12; „ესენი მჴდომ არიან ურთიერთას“ გალ. 5,17; „აღჴოცე მჴდომი“ O, ზირ. 33,8; „განიშორეთ ეგევითარი მჴდომი გონებისაგან თქუენისა“ ანდ.-ანატ. 194,14; „მე ვსაჯი მჴდომი იგი შენი“ O,—„ვსაჯო წინამოსაჯული შენი“ pb., იერემ. 51,36.

**მჴდომად** «ანტაკრად», წინააღმდეგ: „მჴდომად (ანტაკრად Ղ) წინა-აღუდგებით“ საქ. მოც. 7,51; „მჴდომად აღუდგეს ბრმანი იგი და მკელობელნი“ O, II მფ. 5,6; „მჴდომად აღუდგეს სიტყუათა მათ“ საქ. მოც. 13,45. იხ. ჴდომა.

**მჴდომობა** ურჩება, «ზრზინება»: „მე უწყი მჴდომობაჲ შენი და ქედი შენი ფიცხელი“ G,—„მე უწყი ზრზინებაჲ ეგე თქუენი და ქედფიცხელობაჲ ეგე თქუენი“ M, II შჯ. 31,27. იხ. მჴდომი.

**მჴედარ-ი** ჯარისკაცი, მეომარი, ამხედრებული, ე. ი. ცხენზე მჯდომი: „დაეცეს მჴედარი მართლუკუნ“ O, დაბ.

49,17; „ვერ განარინოს მჴედარი“ **ფს. 32,17;** „ჰყვანდა მათ თანა სიმრავლჱ იგი მჴედართაჲ“ **სნდ. 4,18;** „მჴედარმან მიჰყარა მახჳლი თჳსი“ **სნდ. 7,28;** „წარიყვანა ყოველი ერი მისი, მკჳრცხლი და მჴედარი“ O, **ივდ. 2,12;** „აღემჴედრნენ მხედარნი მისნი“ O, **ამბ. 1,8;** „მრავალნი მჴედართაგანნი შემდგომად მეოტობისა კუალად იქციან და სიმჴნით ძლევაჲ აჩუენიან მტერთა მიმართ“ **მ. სწ. 108,4.** იხ. აღმჴედრება(-ული), დამჴედრებული, მჴედარი, მჴედრ, მჴედრობა.

**მჴედრ** ზეითად: „ვითარმცა განვლე იგი ადგილი მჴედრ“ O, **ნეემ. 2,14;** „პიტიახში იგი მჴედრ შეუდგა უკუანა კუალსა მისსა“ **შუშ. IX, 8;** „მჴედრ მიმოდასდევნინ და მეოტ ჰყოფნ მათ“ **შუშ. IX, 19;** „მჴედრ აღვიდა ზეცად“ **მრთ. S. კ. იერ.-ნათლისღ. 85,28.** იხ. მჴედარი.

**მჴედრობა** «ერი», ჯარი, მეომრობა: „უბრძანა მჴედრობასა (ერსა Ꞇ) შთასლვად“ **საქ. მოც. 23,10;** „მჴედრობაჲ შენი ცხორება არს“ **ს. გაბ.-დაჯდ. 134,2;** „უკუეთუ მან (მჴედრად დაწერილმან) დაუტევის ნეფსით მჴედრობაჲ თჳსი, არა მცირე პატიჟი მოატყჳს თავსა თჳსსა ერის-მთავრისაგან და მეფისა“ **მ. სწ. 107,22.** იხ. მჴედარი.

**მჴევალ-ი** (მჴევლისა) მსახური ქალი, მოახლე; გოგო: „მოუჴდა ერთი მჴევალი“ **მთ. 26,69;** „იყოს... მჴევალო ვითარცა დედოფალი“ I, **ეს. 24,2;** „იყო მჴევალი მისი ეგჳპტელი“ O, **დაბ. 16,1;** „შემოვიდა ეგე ორთა მჴევალთა თანა“ I, **დან. 13,36;** „შევიდოდეს მისვე მჴევლისა თჳსისა“ O, **ამოს 2,7.** იხ. მჴევლება.

**მჴევლება:** „მჴევლებად ღირს ვარ მე, დაბანად ფერჴთა მონათა მათ უფლისა ჩემისათა“ O, **I მფ. 25,41.** იხ. მჴევალი.

**მჴეც-ი** «პირუტყჳ»: „დაამორჩილე... ცხოვარი და ზროხაჲ ყოველივე, უფროჲს მჴეცნ̄იცა ველისანი“ Ꞇ,—„დაამორჩილე... ცხოვარი და ძროხაჲ ყოველივე, მერმეცა და პირუტყუნი ველისანი“ Ꞁ, **ფს. 8,8;** „ვითარცა მჴეცი მძჳნვარჱ ყიოდა“ **შუშ. VI, 17;** „იზახოს ვითარცა მჴეცმან“ I, **ეს. 5,29;** „მჴეცის̄ა სახემან მან თევზმან, რომელმან შთანთქა იგი“ **ოქრ.-მარხ. და იონ. 107,25.** იხ. მჴეცთევზი, მჴეცთ-მოღუაწე, მჴეცობა, მჴეცობრივი, ნამჴეცავი.

**მჴეც-თევზ-ი:** „ისმინე... შიგან მუცლით მჴეც-თევზისა მისგან“ **ოქრ.-მარხ. და იონ. 107,19.** იხ. თევზი.

**მჴეცთ-მოღუაწე:** „უბრძანა მსაჯულმან მან მჴეცთ-მოღუაწეთა: ადრე-ადრე მომგუარეთ მე (მჴეცნი)“ **H—341,400.** იხ. მოღუაწე.

**მჴეცობა** ველურობა: „განიშორე მჴეცობისა იგი სახე“ **ფლპ. მოც. 3,30;** „მჴეცობისა და ურწმუნოებისა ნათესავთაგან გამოჩნდეს“ **იპ. რომ.-კურთხ. მოხ. 184,5.** იხ. მჴეცი.

**მჴეცობრივ-ი:** „გულის-წყრომითა მჴეცობრივითა“ **Ath.—11,248v.** იხ. მჴეცი.

**მჴიე** ნაცრის ფერი (საბა): „ესე არს სახჱ მიწისაჲ მის ქუეყანისაჲ: მწუანე და მჴიე“ **მხკ. 58,18;** „თუალნი მათნი (მომთრვალეთანი) იყვნიან მჴიე“ **H—2251, 282v.**

**მჴმობარ-ი, მჴმობარე, მჴმობიარ-ი** ხმიანი, მხმობელი, ხმის გამომღები: „მჴმობარენი გულთა შინა მათთა“ O, **ნაუმ 2,7;** „არად უჴმს ბუნებასა მას უჴორცოსა სიტყუაჲ მჴმობიარი“ **ბ. კეს.-ექუს. დღ. 40,35;** „ვინ მომცეს მე ტრედი მჴმობარი სიტყჳთა“ **საკ. წიგ. II 61,16.** „პირი არა მაქუს ღირსად მჴმობარე“ **მ. სწ. 231,14.** იხ. ჴმობა; შდრ. ღამის-მჴმობარი.

**მჴმობელ-ი** იხ. ქუეყანით-მჴმობელი.

**მჴნე** მძლავრი, მამაცი, თავდადებული, მტკიცე: „ჴელთა მჴნეთა განამდიდრიან“ O, **იგ. სოლ. 10,4;** „ფრიად მჴნე იყო იგი ბრძოლასა შინა“ **ვარ. 814;** „ვჩნდე... ბრძოლასა შინა მჴნე“ O, **სიბრძ. სოლ. 8,15;** „მჴნე იყავ“ O, **დან. 10,19;** „მჴნეო ღმრთის-მოყუარეო“ **ლ. 1,3;** „დასწერეთ სახელი ჩემიცა წმიდათა მაგათ მჴნეთა თანა“ **ანდ.-ანატ. 198,30;** „მჴნე იყვენით და მტკიცედ შურებოდეთ“ **მსჯ. 30,10;** „დედაკაცი მჴნჱ ვინ-მე პოოს“? O, **იგ. სოლ. 31,10;** „გელმოდენ და მჴნე იყავ!“ O, **მიქ. 4,10.**

**მჴნე-ყოფა** «მმამრობა»; «მჴნობა»: „განძლიერდი და მჴნე იყავ“ pb.,—„განძლიერდი და მმამრობდ“ G, **ისუ ნ. 1,6;** „მჴნე იყავ, განძლიერდი“ M,—„მჴნობდ და განძლიერდი“ G, **შჯ. 31,23.**

**მჴნება** გაძლიერება, განმტკიცება: „რამეთუ ჰმჴნდი შენ წინაშე ჩემსა ყოფად სიწრფოებისა“ O, **IV მფ. 10,30;** „ჟამ ერთ მჴნდიან“ **ფიზ. V, 22.**

**მჴნედ** ძლიერად, მტკიცედ: „მჴნედ მიაქუნდა კუალსა მათსა“ **სბსტ. B, 142,2.** იხ. განმჴნობა, მჴნება, მჴნობა, სიმჴნე.

**მჴნველ-ი** რომელიც «ჴნვიდეს»: „მოვიდენ მჴნველად და ვენაჴის-მოქმედად შენდა“ O, **ეს. 61,5;** „ვისმე თქუენგანსა ესუას მონაჲ მჴნველი გინა მწყემსი“ DE,—„ვისმე თქუენგანსა ესუას მონაჲ, ჴნვიდეს ანუ მწყსიდეს“ C, **ლ. 17,7;** „მჴნველი და მთერძველი“ O, **ზირ. 6,19;** „(წჳმაჲ მყუდროჲ)... ...სარგებელ ეყოფის მჴნველსა და ზრდის ნაყოფსა“ **A—92,288.** იხ. ჴნვა.

**მჴნის-თაობა** «პირველ ინახით ჯდომა», «ზემოჯდომა», საპატიო ადგილი, პირველი საჯდომი: „ეძიებენ... მჴნის-თაობასა ტაძრობასა“ C,—„ჰნებავს... პირველ ინაჴით ჯდომაჲ პურის-ჭამასა“ DE, **მრ. 12,39;** „უყუარნ მათ მჴნის-თაობაჲ ტაძრობასა“ C,—„უყუარს ზემო-ჯდომაჲ პურსა ზედა“ **მთ. 23,6.** იხ. თაობა.

**მჴნობა** მხნეობა, გამხნევება, «განძლიერება»; «მჴნე-ყოფა»: „მჴნობდ და განძლიერდი“ G,—„მჴნე იყავ, განძლიერდი“ M, **II შჯ. 31,23;** „რომელსა შინა მჴნდებოდეს წმიდანი იგი“ **ბ. კეს.-40-თჳს 119,16;** „ორნი იგი მოყუასნი მის თანა მჴნდეს და ღირს იქმნნეს გჳრგჳნსა“ **რიფს. 177,31;** „ვმჴნდეთ, რამეთუ უკუანა განდრეკილებათა ჩუენთასა ვიდოდით“ G,—„განვძლიერდეთ და კუალსა განდრეკილებისა ჩუენისასა ვიდოდით“ O, **იერემ. 18,12.** იხ. მჴნე.

**მჴობა, მჴუება** იხ. დამჴობა, დამჴუება.

**მჴოლვა** იხ. დამჴოლვა.

**მჴსნელ-ი** «მაცხოვარი», გამათავისუფლებელი: „აღუდგინა უფალმან მაცხოვარი ისრაჱლსა“ G,—„აღუდგინა უფალმან მჴსნელი ისრაელსა“ pb., **მსჯ. 3,9;** „ყოლადვე... მჴსნელ არს ყოვლისა სოფლისაჲ“ **ფლკტ. 133,11.** იხ. ჴსნა.

**[მჴუმა]** იხ. დამჴუმა.

**მჴუმილ-ი, მჴუმილავ-ი, ჴუმილ-ი** «მცველი», ყარაული: „განაღჳძებდენ მჴუმილთა მათ“ M,—„განაღჳძნეს მცველნი“ G, **მსჯ. 7,19**; „ცუდად იღჳძებედ მჴუმილნი (ჴუმილნი Ꮯ) მისნი“ **ფს. 126,1**; „მჴუმილნი იგი მის საპყრობილისანი... სცვიდეს საპყრობილესა მას“ **საქ. მოც. 12,6**; „აღადგინენთ მჴუმილნი“ I, **იერემ. 51,12**; „რომელნი იყვნეს მთავარნი მჴუმილავთანი“ M, **ესთ. 2,21**; „იქმენ შენ ვითარცა მჴუმილნი (ვენაჴისანი), რომელნი მჴუმილვიდიედ სამწყსოსა გინა სავენაჴესა“ **მ. სწ. 13,6**; „დავადგინენით ჴუმილნი ჩუენ ზედა“ I, **ნეემ. 4,9**; „ლამჱ ჴუმილნი დავადგინნეთ გარემო ჩუენსა“ I, **ნეემ. 4,22**.

**მჴუმილვა** იხ. ჴუმილვა.

**მჴურვალე** ცხელი: „რომელსა შინა ცანი მჴურვალენი დაირღუნენ“ **II პეტრე 3,12**; „ვიყავ მე სამართალსა ზედა გრილ და უსამართლოსა ზედა მჴურვალე“ **მ. სწ. 262,26**; „ცრემლითა მჴურვალითა ვევედრებოდე... ღმრთის-მშობელსა“ **ი.-ე. 27,33**. იხ. სიმჴურვალე, ჴურვა.

**მჴურვალება, მჴურვალობა** «სიცხე», ხურვება, ცხელება, სიფიცხე; გულმოდგინება: „დავრდომილ იყო მჴურვალებითა“ DE,—„იდვა სიცხითა“ C, **მრ. 1,30**; „ცეცხლებრ შემწუელი იგი მჴურვალებაჲ მზისაჲ“ **შუშ. XIV, 22**; „დაუტევა იგი მჴურვალებამან (სიცხემან C)“ DE, **მრ. 1,31**; „გუემული მჴურვალებითა“ **მსჯ. 58,20**; „შეეწყურის სნეულსა ფრიად მჴურვალებისა მისგან, რომელ არნ გუამსა შინა მისსა“ **მ. სწ. 192,9**; „აღეტყინის შენ შორის მჴურვალებაჲ გულის-წყრომისაჲ“ **მ. სწ. 71,24**; „ამას მჴურვალობითა ბოროტითა ევნო მარჯუენესა გუერდსა“ **საკ. წიგნ. II 121,34**; „ესეზომი მჴურვალებაჲ აჩუენა“ **ი.-ე. 21,4**. იხ. მჴურვალე.

**მჴჳვან-ი**: „მჴჳვანსა ეწოდა ცხენ“ **ბ. კეს.-ექუს. დღ. 59, 32**. იხ. ჴჳვილი.

**მჴცე** ჭაღარა: „გამოაჩინენ მჴცენი შენნი“ I, **ეს. 47,2**; „არცა სპეტაკთა მაგათ მჴცეთა შენთა პატივ-სცემს (სიკუდილი)“ **მ. სწ. 255,1**. იხ. მიმჴცო(ვ)ანება, მჴცოვანი, მჴცოვ(ა)ნება.

**მჴცოვან-ი** (მჴცოვნისა) ჭაღაროსანი: „იხსნეს ორ კაც: ერთი იგი მჴცოვან და ერთი იგი ჭაპუკ“ **პოვ. სტეფ. 668,16**; „სწავლისათჳს... მჴცოვნისა გარდასრულისა, რომელი თანამდებ იყოს საშჯელისათჳს“ O, **ზირ. 42,8**. იხ. მჴცე.

**მჴცოვანება** ჭაღარა: „მჴცოვანებაჲ არს გონიერებაჲ კაცთაჲ“ O, **სიბრძ. ხოლ. 4,9**. იხ. მჴცოვანი.

**მჯდომ-ი** კიბო, «კირჩხიბი»: „დედაკაცსა მას ძუძუსა აჯდა მჯდომი“ **ლიმ. 138,6**; „ძუძუსა ჩემსა მჯდომი მაზის, რომელსა ჰრქჳან **კირჩხიბი**“ **ლონგ. 219v**. იხ. ჯდომა.

**მჯდომარე** «დამკჳდრებული», მჯდომელი: „მჯდომარჱ იგი ცათა შინა შემწე მისა იქმნა“ **იპ. რომ.-კურთხ. მოხ. 194,3**; „მჯდომარე საზუერესა ზედა“ **მთ. 9,9**; „მჯდომარე იყო ხორეველი პირველად“ G,—„პირველად ქორეველი იგი დამკჳდრებულ იყო“ pb., **II შჯ. 2,12**. იხ. ჯდომა; შდრ. თანა-მჯდომარე, ინაჴით-მჯდომარე.

**მჯდომელ-ი, მჯდომ-ი** მხედარი: „განვაბნიო შენგან ეტლები და მჯდომელები მათ ზედა“ O, **იერემ. 51,21**. იხ. ჯდომა; შდრ. გარეშე-მჯდომელი, ზედა-მჯდომელი, ზედა-მჯდომი, თანა-მჯდომელი.

**მჯილ-ი** მუშტი, მუჭი: „სცეს მოყუასმან მოყუასსა მჯილითა ანუ ქვითა“ O, **გამოსლ. 21,18**; „საზრდელად მისსა იყო მჯილი ერთი ოსპი დამბალი“ **Ier.—36,20r**; „ვითარცა მჯილი ერთი მიწაჲ, ზღუასა შინა შთასხმული, უჩინო იქმნების“ **A—35, 168r**.

**მჯობ-ი** იხ. უმჯობესი.

## ნ

**ნარ** ქართული ანბნის მე-14 ასო, რიცხვითი მნიშვნელობა—50.

**ნაანგარებ-ი** «ძღუენი», ნახარბევი: „ნაანგარები ვეცხლი არა მოვიღე“ M,—„ძღუენი ვეცხლისაჲ არა მოიღეს“ G, **მსჯ. 5,19**. იხ. ანგაჰრება.

**ნაბაკევ-ი** ბანაკის, ლაშქრის ადგილი: „პოვა ნაბაკევი ოჴერი მრავლით ჟამით... მიერ მდინარესა“ **მრთ. A, ანტ. დ. 25r**. იხ. ბაკი.

**ნაბან-ი** დაბანილი: „აღმოიღებნ ლაკნისაგან წყალსა მას ნაბანსა“ **მ. ცხ. 210v**; „ნაბანი ეგევითარისა კაცისაჲ ჯერ-იყოა შენდა, რაჲთამცა წარმოეც ჩემდა სასუმლად ჩემდა?“ **H—341,703**. იხ. ბანა.

**ნაბერწყალ-ი** «ნაკუერცხალი», ნაპერწკალი, ელვა: „ვითარცა ნაბერწყალნი ლერწამსა შინა რბიოდიან“ O, **სიბრძ. სოლ. 3,7**; „ნაბერწყლისაგან ცეცხლისა განმრავლდიან ნაკუერცხალნი“ O, **ზირ. 11,34**; „ნაბერწყალნი გარდამოეთხეოდეს მისგან“ **ფს. 17,9**; „ნაბერწყალსა ნაცარსა დაჰმარხვიდეთ ჟამადმდე“ **ბ. კეს.-ექუს. დღ. 109,2**; „ნაბერწყალნი გარდამოეთხეოდეს მისგან“ Ꮯ,—„ნაკუერცხალნი აღეგზნნეს მისგან“ Ⴂ, **ფს. 17,9**.

**[ნაბვა]** იხ. დანაბვა.

**ნაბილწვარ-ი** «ბილწებისა», მანკისა: „შესცოდეს მას შვილთა ნაბილწვართა“ G,—„შესცოდეს მას ნაშობთა მათ ბილწებისათა“ pb., **II შჯ. 32,5**. იხ. ბილწვა.

**ნაბიჭ-ი, ნაბიჭევ-ი** «ბიჭი», ნამცეცი: „ტაბლასა ქუეშე ჭამედ ნაბიჭსა ყრმათასა (ბიჭისაგან შვილთასა DE)“ C, **მრ. 7,28**; „სწადინ განძღომად ნაბიჭევისა მისგან, რომელი გარდამოვარდის ტაბლისაგან“ C, **ლ. 16,21**; „კრებდეს ნაბიჭევსა ტაბლასა ჩემსა ქუეშე“ M, **მსჯ. 1,7**. იხ. ბიჭი.

**ნაბიჯ-ი** ბიჯი: „უწყის, თუ რაოდენი ნაბიჯი წარმოუდგამს“ **მ. ცხ. 182r**. იხ. ბიჯი.

**ნაბოძვარ-ი** ნაჩუქარი, მოცემული: „ვჭამ პურსა, ნაბოძვარსა ღმრთისასა“ **მ. ცხ. 172r**. იხ. ბოძება.

**ნაბრალებ-ი** დანაშაული; «გარდამავალობა»: „ესე იყავნ თქუენდა ყოველთაგან განწმედილთა... და ყოვლისაგან ნაბრალებისა მათისა“ G,—„იყოს თქუენდა განწმედილ-

თაგან... და ყოვლისაგან გარდამავალობისა მათისა" pb., **რიცხ. 18,9**. იხ. ბრალება.

**ნაბრდღუენ-ი** ფრთა, ნაგლეჯი: „აღიმკვნენ ახლითა ნაბრდღუენითა ვითარცა ორბნი" I, **ეს. 40,31**. იხ. ბრდღუენა.

**ნაბრძჳლ-ი, ნაბრძჳრ-ი** «ბრძჳლი»: „უკუეთუ იყოს... ნაბრძჳლი ნიში" pb.,—„უკუეთუ იყოს... ბრძჳლი ნიშნოვნობისაჲ" G, **ლევიტ. 13,2**; „ყოველი ნაბრძჳრი მისი მას შინა მოგოზა თიჳითა" O, **სიბრძ. სოლ. 13,14**. იხ. ბრძჳლი.

**ნაბძარ-ი** ჭრილი, ნაზზარი: „ჴორცთა მათთა ზედა არა განიკუეთნენ ნაბძარნი" G, **ლევიტ. 21,5**. იხ. ბძარვა.

**ნაგებ-ი** «ნაზორევი», «ნაკერპავი», ძღვენი: „ჭამა ერმან ნაგებთა მათთაჲ" G,—„ჭამა ერმან ნაზორევთა მათთაჲ" Fr.,—„ჭამა ერმან მან ნაკერპავი იგი მათი" pb., **რიცხ. 25,2**; „ჭამეს ნაგები დამშთვრისაჲ" **ფს. 105,28**; „ჰსუემდით ღჳნოსა ნაგებსა მათთასა" GM, **II შჯ. 32,38**; „აიძულებდა... რაჲთამცა ნაგებითა მით კერპთაჲთა პირ-იჴსნეს" **H—841,468**. იხ. გება.

**ნაგევ-ი** ნაგავი; წიდა: „შემირაცხიეს იგი ნაგევად" **ფლპ. 3,8**; „გიბნევიან საფასენი, ვითარცა ნაგევნი" **მ. ცხ. 51r**; „დიდებაჲ ამის სოფლისაჲ... ნაგევად შეჰრაცხა" **ი.-ე. 16,5**. იხ. გვა.

**ნაგოზ-ი** ნალესი: „სადა არს ნაგოზი იგი თქუენი, რომელ განჰგოზეთ?" I, **ეზეკ. 13,12**; „წერდა წინაშე... ნაგოზსა კედლისასა სახლისა მის მეფისასა" O, **დან. 5,5**. იხ. გოზა.

**ნაგრტენ-ი** იხ. ნაკრტენი.

**ნაგრძნებ-ი**: „მიიღე ნაგრძნები ესე, შეჭამე და მოკუედ" **Sin.—11, 246v**. იხ. გრძნება.

**ნაგუდალ-ი** (ნაგუდლისა) «ნაგუერდალი», ჩამიჩი: „რომელი იქმნების ვენაჴისაგან ღჳნოჲ ნაგუდლითგან" pb.,—„რაოდენნი იქმნებიან ვენაჴისაგან ღჳნოჲ ნაგუერდლითგან" G, **რიცხ. 6,4**.

**ნაგუემ-ი** ნაცემი, წყლულება: „არა არს... არცა ნაგუემ" I, **ეს. 1,6**; „დაბანნა იგინი ნაგუემისაგან" **საქ. მოც. 16,33**; „ვითარ განიკურნე მეყსეულად ნაგუემთა მაგათგან გესლისა მის გუელისაჲსა?" **ფლპ. მოც. 3,23**; „ნაგუემთა მისთაგან ვკუნესი" **Sin.—11,83r**. იხ. გუემა.

**ნაგუერდალ-ი** (ნაგუერდლისა) «ნაგუდალი», ჩამიჩი: „რაოდენნი იქმნებიან ვენაჴისაგან ღჳნოჲ ნაგუერდლითგან ვიდრე ნატკეცადმდე, არა ჭამოს" G,—„რომელი იქმნების ვენაჴისაგან ღჳნოჲ ნაგუდლითგან ვიდრე ნაკუეთამდე, არა სუას" pb., **რიცხ. 6,4**.

**ნად-ი** «შემწე», დამხმარე, «მიმზდური», დაქირავებული, მუშა: „მის თანა ნადნი" O,—„შემწენი მისნი" I, **III მფ. 20,16**; „იყო ვითარცა ქსელი ნადთაჲ (ნარდთაჲ O) მიახლებული მოკუეთად" I,—„ვითარცა ქსელი მიმზდურისა, მიახლებულისა გამოკუეთად" pb., **ეს. 38,12**; „ვაჲ... ნადთა მათ ეფრემისთა" O,—„ვაჲ... მიზდურნი ეფრემისნი" pb., **ეს. 28,1**. იხ. მონადება.

**ნადალუკ-ი** «წარმომატყუებელი»: „სიყვთლე წარმომატყულობელი თუალთა თქუენთაჲ" G,—„მოვავლინო... სიყვთლე და ნადალუკად თუალთა თქუენთა" pb., **ლევიტ. 26,16**.

**ნადგურ-ი** ბაკი, საჩეხე: „მოვიდა საულ ნადგურსა სამწყსოთასა" I, **I მფ. 24,4**. იხ. დგომა.

**ნადებ-ი** იხ. დება; შდრ. თანა-ნადები.

**ნადინებ-ი** I **ნშტ. 12,15***. იხ. დინება; შდრ. გამონადინები.

**ნადირ-ი** ნანადირევი: „მინადირე ნადირი" **დაბ. 27,3** „ნადირი ლომთაჲ არს კანჯარი უდაბნოს" O, **ზირ. 13,28**; „აღავსო ნადირითა ბუდჱ მისი" O, **ნაუმ 2,12**; „ჩემი არს... ნადირი მთათაჲ" **ფს. 49,10**; „იქმნის თევზი იგი ნადირ განმზადებულ მზაკუვარისა მისთჳს" **ბ. კეს.-ექუს. დღ. 100,10**; „ეძიებნ იგი (ძაღლი) კუალსა ნადირისასა" **ბ. კეს.-ექუს. დღ. 130,1**. იხ. მომნადირებელი, მონადირე/მენადირე, ნადირება/ნადირობა, სანადირო.

**ნადირება, ნადირობა** მონადირება, დაჭერა: „განვედ ველად და მინადირე ნადირი" **დაბ. 27,3**; „უნადირეა ლომთა საზრდელი?" M, **იობ 38,39**; „რომელი ინადირობდა ნადირთა ველისათა" **მ. ცხ. 436r**.

**ნადირება, ნადირობა** დაჭერა: „სდევით ბადჱ თქუენი ნადირებად (ნადირობად DE)" **ლ. 5,4**; „მოწამე არს თევზთაჲცა იგი ნადირობაჲ" **კ. იერ.-აღდგ. 166,19**; „მტაცებელსა მას მიეცა სიმახჳლე ფრჩხილთაჲ ნადირობისათჳს" **ბ. კეს.-ექუს. დღ. 110,33**. იხ. ნადირი.

**ნავ-ი** ხომალდი: „აღჴდა იგი ნავსა" **მთ. 8,23**; „გამოადგინეს ნავი ქუეყანად" **ლ. 5,11**; „ნავი განუმზადონ მას" **მრ. 3,9**; „ძმათაგან იჴმნა და გამოვიდა (განვიდა ႮႪ) ნავითა ასურეთად" **საქ. მოც. 18,18**; „ნავი დაიქცა ზღუასა შინა" **მ. ცხ. 219r**. იხ. მენავე, სანავე.

**ნავასარდ-ი** ახალწლის (თვე): „თთუესა ნავასარდისასა" **ხპკ. 83,2**.

**ნავთა-სადგურ-ი** ნავთა-სადგომი: „მოიღეს ნავითა ნავთსადგურთა მათ" **I ეზრა 5,55**; „ვითარცა ნავთ-სადგურსა მშჳდობისასა შევედრებული" **ოქრ.-მარხ. და იონ. 101,15**; „მადლობით წარჰგზავნიდეს ნავთ-სადგურისა მის მიმართ ქრისტჱსისა" **შუშ. XVII, 5**. იხ. სადგური.

**ნავთ-საყუდელ-ი** (ნავთ-საყუდლისა) «განსასუენებელი», ნავთსადგური: „მიუძღუა მათ ნავთ-საყუდელსა (განსასუენებელსა Ⴀ) ნებისა მათისასა" **ფს. 106,30**; „რაჲთა მივიწინეთ ნავთ-საყუდელსა მას მშჳდობისასა" **მსკ. 42,6**; „მადლობითა წარჰგზავნიდეს მას ნავთ-საყუდლისა ყოველთაჲსა ქრისტჱსა" **შუშ. 51,10**. იხ. საყუდელი.

**ნავის-მავლინებელ-ი** მენავე, «ნავის-მართებელი»: „ვითარცა ნავის-მავლინებელი შინა ღელვათა დაინთქა" O,—„ვითარცა ნავის-მართებელი მრავალთა შინა ღელვათა" pb., **იგ. სოლ. 23,34**. იხ. მავლინებელი.

**ნავის-მართებელ-ი** «ნავის-მავლინებელი»: „ვითარცა ნავის-მართებელი მრავალთა შინა ღელვათა" pb.,—„ვითარცა ნავის-მავლინებელი მრავალთა შინა ღელვათა" O, **იგ. სოლ. 23,34**. იხ. მართებელი.

**ნავის-მოქმედ-ი**: „თჳნიერ... გალატოზთა და მევენაჴეთა და ნავის-მოქმედთა... ლავრისა დამჭირვაჲ უღონო არს" **ი.-ე. 20,25**. იხ. მოქმედი.

**ნავის-სადგურ-ი**: „ვიდრემდის შეიწინენ ნავის-სადგურსა მას სასუფეველისასა" **Ath.-11,288r**. იხ. სადგური.

---

* წყარო ფანქრითაა მიწერილი (რედ.).

**ნავის-სახერველ-ი** «ანძა სანავეთა», საჭე: „მოგართუეს შენ საქმედ ნავის-სახერველთა (ნავის-სახერხველთა O)“ I,—„მოღებულ იქმნეს ქმნად შენდა ანძათა სანავეთა“ pb., **ეზეკ. 27,5.** იხ. ხერვა; სახერველი.

**ნავის-სლვა** ნაოსნობა: „ჟამი ნავის-სლვისაჲ დაჴსვოდა“ **მრთ.** A, **ანტ. დ. 19r.** იხ. სლვა.

**ნავის-უფალ-ი** მენავე: „ნავის-უფალსა და მენავეთ-მოძღუარსა ერჩდა“ **საქ. მოც. 27,11;** „ნავის-უფალმან ვინმე მოართუა მას ოქროჲ“ **მ. ცხ. 397v.** იხ. უფალი.

**ნავღელ-ი** (ნავღლისა) ნაღველი, ზაფრა, სიმწარე, «უსუპი»: „აღავსეს ღრუბელი ერთი ძმრითა და ნავღლითა“ C,—„ღრუბელი აღავსეს ძმრითა მით უსუპსა თანა“ DE, **ი. 19,29;** „მისცეს მას სუმად ძმარი, ნავღლითა შეზავებული“ **მთ. 27,34;** „უმწარეს ნავღლისა ჰპოვო“ O, **იგ. სოლ. 5,4;** „სიმწარესა ნავღლისასა თანა შეკრულ ცოდვისა გხედავ შენ“ **საქ. მოც. 8,23;** „იყავნ თქუენდა ნავღელ“ G, **რიცხ. 11,20;** „დაგიშრეტია შავი იგი ნავღელი და სიმწარჱ მისი“ H—**622,4r.**

**ნაზეთავ-ი** ზეთის ჭურჭელი: „ჭურჭელი... რომელსა ზეთი შთაისხას, ნაზეთავი არს“ **მ. ცხ. 266r.** იხ. ზეთი.

**ნაზირეველ-ი** «წმიდა», აღთქმული, «ნაზიერი»: „ნაზირეველ ღმრთისა იყოს ყრმაჲ მუცლითგან“ G,—„წმიდაჲ ღმრთისა იყოს ყრმაჲ იგი შობითგან მისით“ M,—„ნაზიერი ღმრთისაჲ იყოს ყრმაჲ იგი შობითგან მისით“ pb. **მსჯ. 13,5.**

**ნაზოგალ-ი** ნახევარი: „დრაქმე ერთი თავად-თავად ნაზოგალი სიკლისაჲ“ O, **გამოსლ. 38,26.** იხ. ზოგი.

**ნაზორევ-ი** «ზორვილი», შეწირული, მსხვერპლი, «ტოზიკობა», «ნაგები»; «ნაკერპავი»: „ცმელსა ნაზორევთა მათთასა სჭამდით“ pb.,—„ცმელსა ზორვილთა მათთასა შჭამდით“ G, **II შჯ. 32,38;** „გემოჲ იხილე ნაზორევისაჲ“ **ლონგ. 189,20;** „არცა ვსუ ღჳნო ნაზორევისაგან“ M,—„არცაღა სადა ვსუ ღჳნოჲ ტოზიკობით“ O, **ესთ. 14,17;** „განეყენნენ იგინი ჭამად ნაზორევთაგან კერპთაჲსა“ **საქ. მოც. 15,20;** „ჭამა ერმან ნაზორევთა მათთაჲ“ Fr., — „ჭამა ერმან ნაგებთა მათთა“ G,—„ჭამა ერმან მან ნაკერპავი იგი მათი“ pb., **რიცხ. 25,2.** იხ. ზორვა.

**ნაზოქ-ი, ნაზუქ-ი** ნაზი, წმინდა, წვრილი, მსუბუქი: „ბუნებაჲ ჰაერისაჲ ნაზოქ არს“ (ნაზუქ არს—var.) **გრ. ნოს.-144,25.**

**ნათება, ნათობა:** „ცეცხლი იგი ძლიერად ინათებინ“ **მ. სწ. 182,16;** „კაცისათჳს ვარსკულავნი ნათობენ“ **მ. სწ. 86,9;** „ეგრე ნათობდინ ნათელი თქუენი წინაშე კაცთა“ **მთ. 5,16;** „ნათელი იგი ბნელსა შინა ნათობს“ **ი. 1,5;** „აღნთებული ნათობდა“ **ი. 5,35.**

**ნათობა:** „განსრულდეს ნათობაჲ მთიებისაჲ“ **მ. სწ. 128, 32.** იხ. ნათელი.

**ნათელ-ი** სინათლე, სანთელი, ანკარა, ბრწყინვალე, სხივი, «მთიები»: „იხილა ნათელი დიდი“ **მთ. 4,16;** „ნათელი იგი ბნელსა შინა ნათობს“ **ი. 1,5;** „უფალი არს ნათელ ჩემდა“ O, **მიქ. 7,8;** „თუალთა ჩემთა ნათელო“ **ფლკტ. 140,18;** „ნათელი სანთლისა მის მისისაჲ ბრწყინვალედ მოველოდე უფლისა მას მოქცევასა ქორწილით“ **თომა მოც. 18,34;** „მღინარჱ დიდი ნათელი“ O, **ესთ. 1,10;** „თუალი... ნათელ იყოს“ **მთ. 6,22;** „ნათელი იყო პირითა“ **მ. ცხ. 184v;** „არა არს ნათელი მას შინა“ O, **ამოს 5,20;** „ბრწყინვალე არიან ვითარცა ნათელნი სოფლისანი“ B,—„ბრწყინვენ სოფელსა შინა ვითარცა მთიებნი“ A, **სბსტ. 143,20.**

**ნათელ-სუმა** სინათლის ამობრწყინება: „ჰურიათა შორის იყო ნათელ-სუმა და **სიხარულ**“ O, **ესთ. 8,16.** იხ. განმანათლებელი, განათლება, განუნათლებელი, უნათლჱსი, ნათება/ნათობა, სანათლო, სინათლე, უნათლო, მნათობი.

**ნათელღებულ-ი** მონათლული: „არა ჰურიაჲ იყო, არამედ ნათელღებული“ **მ. სწ. 281,1;** „ნათელ-მეცით მე, **რაჲთა** ქრისტიანჱ განვიდე ამიერ სოფლით და მივიდე **წინაშე** ღმრთისა ნათელღებული“ **ლიმ 69,18.** იხ. ღებული; შდრ. ახალნათელღებული.

**ნათესავ-ი** «თესლი», «ნათესვობა», «ტომი»; **«თჳსი»,** «თჳსთაგანი», «წარმართი», «სასუმელი», ჩამომავალი, მოდგმა, გვარი, მახლობელი; «ერადი»; «ნათესვობისაგანი»: „გამოჴდეს კაცი ნათესავისაგან მისისა“ Fr.,—„გამოვიდეს კაცი თესლისაგან მისისა“ G, **რიცხ. 24,7;** „ნათესავისაგან ელიმელიქისა“ M,—„ნათესვობისაგან ელიმელიქისა“ G, **რუთ 2,1;** „მოვიდეს ნათესავი მისი“ pb.,—„მოვიდეს თჳსი“ G, **ლევიტ. 25,25;** „ნათესავ ჩემდა ხარ“ MO,—„სასუმელი ხარ შენ“ G, **რუთ 3,9;** „მოიყვანჱთ ერადად“ G,—„წარმოადგინოთ ნათესავად-ნათესავად“ M, **ისუ ნ. 7,14;** „ნათესავცა არს ჩუენდა“ MO,—„თჳსთაგანი ჩუენთაჲ არს“ G, **რუთ 2,20;** „საწამებელად ყოველთა ნათესავთა (წარმართთა DE)“ **მთ. 24,14;** „ნათესავი მესამე შევიდეს ეკკლესიად უფლისა“ G, **II შჯ. 23,8;** „განანათლა და შეამკო ნათესავი და ენაჲ ჩუენი“ **ი.-ე. 51,11;** „რომელი-იგი იყო ნათესავი ელიმელიქისი“ pb.,—„დაემთხჳა იგი დამთხუევით ნაწილსა ყანისა ბოოზის ნათესვობისაგანისა ელიმელექისსა“ G, **რუთ 2,3;** „ნათესავი არს შენი“ G, **ლევიტ. 18,14;** „მოვიდა სუსანა და... ყოველნი ნათესავნი მისნი“ O, **დან. 13,30;** „მოუწოდა... ყოველსა ნათესავსა მისსა“ **საქ. მოც. 7,14;** „ძენო ნათესავისა მის აბრაჰამისნო“ **საქ. მოც. 13,26;** „არავინ დაშთა გარნა ნათესავი ხოლო იუდაჲსი“ O, **IV მფ. 17,18;** „არავინ არს შენსა გარეშე ნათესავ“ O, **რუთ 4,4.** „ეძიებდეს მას ნათესავთა შორის მისთა და მეცნიერთა“ **ლ. 2,44.**

**ნათესავ-ი ჭორციელ-ი** სახლეული, ოჯახი: „მიუმცნეს მას ჭორციელთა მისთა ნათესავთა“ **მ. ცხ. 167r.**

**ნათესავთა რიცხუ** აღწერა: „ვპოვე წიგნი ერთი ნათესავთა რიცხჳ“ O, **ნეემია 7,5.**

**ნათესავით შარავანდედთა-ნ-ი** მეფის გვარისანი (**ფლკტ. 145,27).** იხ. თანამონათესვეობა/თანამონათესაობა, ნათესვობა/ნათესავობა/ნათესვეობა, ნათესვობისაგანი, უცხო-ნათესავი, უნათესვო.

**ნათესავ-ნ-ი** კაცობრიობა: „ერთი ხოლო ნაწილი ნათესავთაჲ აცხოვნა“ **იპ. რომ.-კურთხ. მოხ. 162,1.**

**ნათესავობა** იხ. ნათესვობა.

**ნათესავ-ტომ-ი** ხალხი: „მეცნიერ ხარ ნათესავ-ტომისა ჩემისა წინანდელისა“ **ანდტ.-ანტ. 218,5.** იხ. ტომი.

**ნათესვობა, ნათესავობა, ნათესვეობა** «ნათესავი», «თანამონათესაობა», ერი, ხალხი, თესლ-ტომი: „ნათესვობისაგან ელიმელიქისა“ G,—„ნათესავისაგან ელიმელიქისა“ **რუთ 2,1**; „თქუა მათდამი და ყოვლისა მიმართ ნათესავობისა სახლისა“ G,—„ეტყოდა მათ და ყოველსა ნათესავსა სახლისა მამის-დედისა მისისათა“ M, **მსჯ. 9,1**; „უკუდავება არს ნათესავობაჲ **სიბრძნისაჲ**“ O,—„უკუდავება არს თანა-მონათესაობაჲ სიბრძნისაჲ“ pb., **სიბრძ. სოლ. 8,17**; „კაცი და ნათესვობაჲ მისი განავლინეს“ G,—„კაცი იგი და ნათესავი მისი... განუტევეს“ M, **მსჯ. 1,25**. იხ. ნათესავი; შდრ. თანა-მონათესვეობა/თანა-მონათესაობა.

**ნათესვობისაგან-ი** «ნათესავი»: „დაემთხჳა იგი დამთხუევით ნაწილსა ყანისა ბოოზის ნათესვობისაგანისა ელიმელიქისსა“ G,—„რომელი-იგი იყო ნათესავი ელიმელიქისი“ pb., **რუთ 2,3**. იხ. **ნათესვობა**.

**ნათლით-აღქუმა** მონათლვა, ნათლიად დადგომა: „ნათლით-აღიქუა იგი გრიგოლ პატრიკმან“ **დ. დ. 125,26**. იხ. აღქუმა.

**ნათლის-მოცემა** მონათლვა: „მოსცა მას ნათელი... ფილექტიმონ“ **ფლკტ. 156,1**. იხ. მოცემა.

**ნათლის-სახე** ნათელი, სხივიანი: „ყოველი სიმრავლჱ დანთქმულთაჲ... აღმოჴდა დაკიბულსა მას ნათლის-სახესა ჯუარისასა“ **ფლპ. მოც. 8,35**. იხ. სახე.

**ნათლის-ღება** მონათლვა; განათლება: „ნათელ-იღებდეს მისგან“ **მთ. 3,6**; „ნათელ(ს)-იღებდეს მამანი და დედანი“ **საქ. მოც. 8,12**; „ნათელ-იღე, ნათელ-იღე, იერუსალჱმ“ I, **ეს. 60,1**; „ქრისტჱ ნათელს-იღებს, თანა განვნათლდეთ“ **მრთ. B. გრ. ნაზ.-ნათლღ. 314**.

**ნათლის-ღება** «ნათლის-ცემა»: „ქადაგებდა ნათლის-ღებასა (ნათლის-ცემასა C) სინანულისასა“ **მრ. 1,4**; „რომელი თჳთ ნათლის-ღებასა წადიერ იყო“ **ს. გაბ.-მოც. საკ. 90,14**. იხ. ღება.

**ნათლის-ცემა** მონათვლა; განათლება: „მე ნათელ-გცემ თქუენ“ **მთ. 3,11**; „იოანე ნათელ-სცემდა წყლითა“ **საქ. მოც. 1,5**; „არავის თქუენგანსა ნათელ-ვეც“ **I კორ. 1,14**; „ტირილი ნათელ-სცემს კაცსა“ **მ. ცხ. 87v**.

**ნათლის-ცემა** «ნათლის-ღება»: „ქადაგებდა ნათლის-ცემასა (ნათლის-ღებასა DE) სინანულისასა“ **მრ. 1,4**; „ნათელ-იღეს ნათლის-ცემითა იოვანესითა“ **ლ. 7,29**. იხ. ცემა.

**ნათობა** იხ. ნათება.

**ნათქუამ-ი** აღთქმული: „ხოლო ნათქუამი შენი მიეც შვილთა შენთა“ **ბაბ. 47,22**. იხ. თქუმა.

**ნათხევ-ი** «ნათხევარი», ნარწყევი: „ვითარცა ძაღლი **რაჲ** მიიქცის ნათხევსა თჳსსა“ O,—„მიიქცის თჳსსა **ზედა** ნათხევარსა“ pb., **იგ. სოლ. 26,11**. იხ. თხევა.

**ნათხევარ-ი** ნარწყევი, «ნათხევი»: „ძაღლი მიექცა თჳსსა ნათხევარსა“ **II პეტრე 2,22**; „ვითარცა ძაღლი რაჲ მიიქცის თჳსსა ზედა ნათხევარსა“ pb.,— „ვითარცა ძაღლი რაჲ მიიქცის ნათხევსა თჳსსა“ O, **იგ. სოლ. 26, 11**. იხ. თხევა.

**ნათხზენ-ი** «კოწოლი», «თხზული», ნაწნავი, ქსოვილი: „უკუეთუ დააქსოო შჳდი ნათხზენი თავისა ჩემისაჲ საგუასლსა თანა“ G,—„უკუეთუ დაქსოვო შჳდი ესე კოწოლი თავისა ჩემისაჲ საგუასალსა თანა“ M, **მსჯ. 16,13**; „დაჰყჳნნა შჳდნი ნათხზენნი თავისა მისისანი“ G,—„დაჰყჳნა შჳდივე იგი კოწოლი თავისაჲ“ M, **მსჯ. 16,19**; „ნათხზენი თავისა შენისაჲ ვითარცა პორფირი“ M,—„თხზული თავისა შენისაჲ ვითარცა ძოწეული“ O, **ქებ. 7,5**; „თხზვიდეს სირასა... და ნათხზენი იგი გარდავიდოდა ზჱ სარკუმლით“ **მ. ცხ. 191v**. იხ. თხზვა.

**ნაკადულ-ი** ნაკადი, რუ, ღელე: „ნაკადულნი წყალთანი გარდამოდიოდეს თუალთა ჩემთა“ **ფს. 118,136**; „ქუეყანასა მას წყურიელსა ნაკადულები ვავლინო“ I, **ეს. 41,18**; „მექმნა მე ნაკადული იგი მდინარჱ დიდ“ O, **ზირ. 24,43**; „გარდამოადენს ნაკადულსა ცრემლთასა“ **მ. ცხ. 92r**; „ნაკადულნი სისხლისანი გამოვლენ ღჳძლისაგან“ **გრ. ნოს.-კაც. აგებ. 224,12**.

**ნაკერპავ-ი** «ნაგები», «ნაზორევი», შეწირული, მსხვერპლი: „ჭამა ერმან ნაზორევთა (ნაგებთა G) მათთაჲ“ Fr.,—„ჭამა ერმან მან ნაკერპავი იგი მათი“ pb., **რიცხ. 25,2**; „ნაკერპავი იგი რაჲ-მე არს?“ Q,—„ნაგები იგი რაჲ არს?“ pb., **I კორ. 10,19**; „ნაკერპავითა პირ-იჴსნიდეს“ H—**341,471**. იხ. კერპი.

**ნაკლულ-ი** მონატრული; (**I მფ. 21,15***), რომ აკლია, ნაკლულევანი, ნაკლები: „იშვის კაცი სულელი და ნაკლული გონებითა“ **მ. სწ. 310,16**; „მოიძულე ესე ყოველი ჭირი და შრომაჲ სოფლისა ამის ნაკლულისა“ **მ. სწ. 115,29**; „აწ მაქუს ორმეოცდათხუთმეტი წელი, სამით თჳთ ნაკლულ“ **საკ. წიგ. II, 138,31**. იხ. კლება.

**ნაკლულება** მონატრულობა, «ნაკლულევანება»: „ყოველთა შინა ზრუნვასა ერთი არს მეტი, ხოლო ტკბილი იგი დაუთმობელი ნაკლულებასა იყოს“ O,—„ყოველთა შინა ზრუნვასა არს აღმატება, ხოლო ტკბილი და უმწუხარო ნაკლულევანებასა შინა იყოს“ pb., **იგ. სოლ. 14,24**. იხ. ნაკლული.

**ნაკლულევან-ი** მონატრული, რომელსაც აკლია, «მოკლებული», ღარიბი, მცირე, უსრული; «მოქენე»: „ნაკლულევან იყოს პურითა“ O, **იგ. სოლ. 9,13**; „ქართლისა ქუეყანაჲ დიდად ნაკლულევან არს წიგნთაგან“ **ი.-ე. 28,18**; „რომელი მისცემდეს გლახაკსა, არა ნაკლულევან იყოს“ O, **იგ. სოლ. 28,27**; „სიმდიდრისაგან მცონარნი ნაკლულევან იქმნიან“ O,—„მცონარე სიმდიდრისა მოკლებულ იქმნებიან“ pb., **იგ. სოლ. 11,16**; „იყუნენ... ნაკლულევან მღდევრისაგან საზრდელისა“ **იაკ. 2,15**; „ნუ დააყენებ კეთილის-ყოფასა ნაკლულევანისასა“ O, **იგ. სოლ. 3,27**; „ვინ არს ნაკლულევანი ცნობითა?—რომელსა ეგონოს თავი თჳსი ბრძენ“ Ath.—**17,291r**; „ნუ მოჰხუეჭ სასყიდელსა... ნაკლულევანსა“ M,—„არა დააკლო სასყიდელსა... მოქენისასა“ G, **II ზჯ. 24,14**. „ვიქმენ გლახაკ და ნაკლულევან“ **თომა მოც. 18,13**; „არა ნაკლულევან იყო ეტლითა“ **ს. გაბ.-დაჯდ. 133,3**; „ნაკლულევანსა მას უმეტესი მისცა პატივი“ **I კორ.12,24**; „კეთილ არს შენი საშჯელი... ძალითა ნაკლულევანისა თჳს“ O,—„კეთილ არს საშჯელი შენი კაცისა... მოკლებულსა

* წყარო ფანქრითაა მიწერილი (რედ.).

ძალითა“ pb., ზირ. 41,8; „ჰპოებს თავსა თჳსსა... ნაკლულევანად ყოვლისაგანვე სათნოებისა“ მ. ცხ. 801r.

**ნაკლულევან-ი გონებითა** ჭკუანაკლები, «მოკლე ჭკუისა»: „არარაჲ უჴმს სიბრძნჱ ნაკლულევანსა გონებითა“ O, იგ. სოლ. 18,2; „ვითარცა ვენაჴი—კაცი ნაკლულევანი გონებითა“ O,—„ვითარცა მევენაჴე—კაცი მოკლე ჭკუისა“ pb., იგ. სოლ. 24,30.

**ნაკლულევან-ი გულითა** ჭკუანაკლები: „ნაკლულევანმან გულითა ვითარ უძლოს გულისხმის-ყოფად?“ O, ზირ. 16,23. იხ. ნაკლული.

**ნაკლულევანება** ნაკლებობა, სიღარიბე, «სიგლახაკე»; მონატრულობა; სიმცირე; «ნაკლულება»: „ნაკლულევანებისაგან თჳსისა ყოველი, რაჲცა აქუნდა საცხორებელი, შეწირა“ ლ. 21,4; „მოავლინოს შენ ზედა უპოვარებაჲ და ნაკლულევანებაჲ და უნაყოფოებაჲ“ M, II შჯ. 28,20; „შეაგუევ ნაკლულევანებასა მისსა და ნუ წარავლინებ მას ჴელცარიელად“ O,—„სიგლახაკისათჳს მისისა ნუ მიაქცევ მას ცალიერსა“ pb., ზირ. 29,12; „პურსა მათსა ნაკლულევანებით ჭამდენ“ O, ეზეკ. 12,19; „ნაკლულევანებითა გონებისაჲთა“ O, იგ. სოლ. 6,32; „მოავლინოს... შიმშლოებითა და ნაკლულევანებითა ყოვლისაგან“ M, II შჯ. 28,48; „ნაკლულევანებისაგან თჳსისა ყოველი... შემოწირა“ მრ. 12,44; „ტკბილი იგი დაუთმობელი ნაკლულებასა იყოს“ O,—„უმწუხარო ნაკლულევანებასა შინა იყოს“ pb., იგ. სოლ. 14,24. იხ. ნაკლულევანი.

**ნაკლულვანად-ი** «დამცირება», არასრულყოფილი: „სარცხჳნელ არიედ... და ასული ნაშობი ნაკლულვანადი“ O,—„საკდემელ... ასული დამცირებასა ზედა იქმნების“ pb., ზირ. 22,3. იხ. ნაკლულევანება.

**ნაკრტენ-ი, ნაგრტენ-ი** ბუმბული, ფრთა: „ფრინავს იგი ჰაერთა შინა არა თუ ფრთითა ნაგრტენისაჲთა“ ბ. კეს.-ექუს. დღ. 118,17; „თჳთ ნაკრტენითურთ არცა ხოლო თუ ნასამალი ვარ სირაქლემისა კუერცხისა“ ბალ. 59,6; „აქუს ბუნებასა შინა თჳსსა საჴმარი განრინებისათჳს... ვითარცა.., მფრინველთა ნაგრტენი და ფუტკარსა საწერტელი“ გრ. ნოს.-აგებ. 152,24; „ნაკრტენი მუცლისა მისისაჲ ჰკურნებს თუალთა“ ფიზ. VI, 8.

**ნაკუეთ-ი** ნაკვეთი, ნაწილი, ნაჭერი; «ნატკეცი»: „განთქდა ლოდი იგი ხუთად ნაკუეთად“ მ. ცხ. 247r; „მოიღო ერთი ნაკუეთი მწჳსი და მიუპყრა ბერსა“ მ. ცხ. 125r; „დაესრულა ესე ნაკუეთი ჴელითა ჩემ გლახაკისა სჳმეონისითა“ Ath.—12,220v; „ნაგურდლითგან ვიდრე ნაკუეთამდე არა სუას“ pb.,—„ნაგუერდლითგან ვიდრე ნატკეცადმდე არა ჭამოს“ G, რიცხ. 6,4. იხ. კუეთა.

**ნაკუერცხალ-ი** «ნაბერწყალი», ნაპერწკალი, ცეცხლი: „ნაკუერცხალნი აღეგზნნეს მისგან“ Ղ, — „ნაბერწყალნი გარდამოეთხეოდეს მისგან“ C, ფს. 17,9; „ნაკუერცხალი იდვა და თევზი ერთი მის ზედა“ ი. 21,9; „მოიღოს სავსე საცეცხური ნაკუერცხალი ცეცხლისაჲ“ G, ლევიტ. 16,12; „აღივსე მჭელი შენი ნაკუერცხლითა ცეცხლისაჲთა“ I, ეზეკ. 10,2; „ნაკუერცხალი აღეგზნა“ ი. 18,18; „ჰბერო თუ ნაკუერცხალსა, აღაგზნე ცეცხლი“ O, ზირ. 28,14; „ნაბერწყლისაგან ცეცხლისა განმრავლდიან ნაკუერცხალნი“ O, ზირ. 11,34. იხ. განაკუერცხლება, დანაკუერცხლებული.

**ნაკურთხევ-ი** დალოცვილი: „ბორკილი იგი ფერჴთაჲ ბრძანოს საცოდ და ნაკურთხევად ყოველთათჳს“ შუშ. XVII 12. იხ. კურთხევა.

**ნამარგელ-ი** ეკალი: „უკუეთუ აღმოჰფხურა აგარაკისაგან შენისა მცირე იგი ნამარგელი... დიდი ყანობირები შეიქმნეს“ მ. ცხ. 43r. იხ. მარგლვა.

**ნამალევ-ი**: „განუხუნის წინაშე მისა ნამალევნი იგი გულის-სიტყუათანი ძნელოვანნი“ მ. სწ. 301,32. იხ. მალვა.

**ნამარხევ-ი** განძი, საცავი, შესანახავი, მიბარებული ქონება: „ნამარხევისაგან, რომელი მე მივეც, ესე ნაშენები აღაშენა“ მ. ცხ. 298v; „მივეც მაგას ნამარხევად ოქროჲ ფრიადი“ მ. ცხ. 299v; „მომცეს მე ნამარხევი ჩემი“ მ. ცხ. 299v; „სადა დასდევ უცხოჲ იგი ნამარხევი“ მ. ცხ. 426r; „რომელმან მისცა ნამარხევი“ მ. ცხ. 426r; „ამას კაცსა ნამარხევად მოგითუალავ“ მ. სწ. 291,19. იხ. მარხვა.

**ნამგლევ-ი** მგლისაგან კბილგაკრული: „ცხოვარი იგი ქრისტჱსი ნამგლევ იქმნა“ ბ. კეს.-40-თჳს 121,7. იხ. მგელი.

**ნამდჳლევე** იხ. ნანდჳლევე.

**ნამეტავ-ი, ნამეტნავ-ი** «მეტი», «ნეშტი», ზედმეტი, უმეტესი: „ნამეტნავისაგან (ნეშტისაგან C) მათისა შემოწირეს“ მრ. 12,44; „ნამეტნავ არს ჩემდა მიწერად თქუენდა“ pb.,—„მეტ რაჲმე მიჩს მიწერად თქუენდა“ Q, II კორ. 9,1; „სხუაჲ იგი ნამეტავი და ნეშტი იგი, რომელი იყოს საჴმრისაგან ტაძრისაჲსა“ O, I ეზრა 8,20; „უგუნური ნამეტავისაგან გულისა იტყჳს“ O, ეკლ. 2,15; „ნამეტავისაგან გულისა პირი იტყჳს“ მთ. 12,34; „რაჲ არს ნამეტნავ კაცისა“ O, ეკლ. 6,11; „მიეც გლახაკთა ნამეტავისაგან სიმდიდრისა შენისა“ მ. სწ. 174,29; „თარგმანებაჲ წიგნთაჲ აქუნდა ნამეტნავად ყოველთა სათნოებათა“ ი.-ე. 47,12; „არარაჲ დაჰბადა ღმერთმან ჩუენთჳს ნამეტავად, არცა ნაკლულად“ ბ. კეს.-ექუს. დღ. 120,5. იხ. მეტი.

**ნამეტაობა** ზედმეტობა: „არარაჲ იპოვების დაბადებულთა შინა ნამეტაობაჲ გინა ნაკლულევანებაჲ“ ბ. კეს.-ექუს. დღ. 132,23. იხ. ნამეტავი.

**ნამთაულ-ი** საზომი: „საზომ სამკჳდრებელისა მისისა (იქმნა) ისრაელი“ G, II შჯ. 32,9.

**ნამუსრევ-ი** «ნატეხი», დამუსრვილი, ნამსხვრევი; «კოტორი»: „რაოდენი გოდორი სავსჱ ნამუსრევი აღიღეთ?“ DE,—„რავდენი კუელი სავსჱ ნატეხისაჲ აღიღეთ?“ C, მრ. 8,19; „ნუუკუე ნამუსრევი პილენძისაჲ მის აღჰკრთეს და ეცეს მას“ ფლკტ. 135,10; „რომელნიმე მოკიდებულ არიედ ნამუსრევსა რასმე ნავისასა“ მ. სწ. 117,17; „ესევითარნი ნამუსრევისათჳს პურისა მისცემს კაცსა“ pb.,—„ამან კოტრისა პურისათჳს განსცეს კაცი“ O, იგ. სოლ. 28,21. იხ. მუსრვა.

**ნამუშაკევ-ი** საქმე, ნაქმნარი: „ანუ არა ნამუშაკევნი ჩემნი თქუენ ხართა?“ I კორ. 9,1; „რაჲთა დაიცვას ნამუშაკევი თჳსი“ მ. ცხ. 297r; „რომლისა-იგი ნამუშაკევი ახარებს შორიელთა და მახლობელთა“ ი.-ე. 15,12. იხ. მუშაკი.

**ნამცუეც-ი** ნამცეცი: „არა... დაუტევის... არცა თუ ერთი ნამცუეცი, არცა კნინი ნაბიჭევი“ მ. ცხ. 308v.

**ნამწუარ-ი** «დამწუარი»: „შთასხნეს საშუალ ნამწუარსა დიაკეულისასა“ G, — „შთადვან იგი შუა დამწუარსა მას დიაკეულისასა“ pb., რიცხ. 19,6; „განაბნია ნამწუარი ნაცრისა მისისაჲ“ H—341,167. იხ. მწუარი.

**ნამჭეცავ-ი** მხეცისაგან კბილგაკრული/მოკლული: „ნამჭეცავი არასადა მოგართუ შენ“ O, დაბ. 31,39; „რომელმან ჭამოს მძორი ანუ ნამჭეცავი“ G, ლევიტ. 17,14; „ნამჭეცავი არა მიჭამიეს შობით ჩემითგან“ O, ეზეკ. 4,14. იხ. მჭეცი.

**ნანარ-ი** «კეთილი», «გულმახჳლი», გონიერი, თავმდაბალი: „ენამან ორის-მეტყუელმან დედანი ნანარნი განჴადნა“ O,—„ენამან მესამემან დედაკაცნი კეთილნი განსდევნნა“ pb., ზირ. 28,19; „ყრმაჲ ვიყავ ნ᾽ანარი და სული მხუედა კეთილი“ O,—„ყრმა ვიყავ გულმახჳლ და სულით შევიმთხჳ სახიერი“ pb., სიბრძ. სოლ. 8,19; „ნანარსა გწადის მიახლებაჲ“ ოქრ.-მარხ. და იონ. 109,25; „ნუ შესცვალებ სიყუარულსა ღმრთისასა ცოლისა სიყუარულად, დაღათუ ასული არს აზნაურთაჲ და დაშნი და ნანარი და მოყუარე კეთილისაჲ“ მ. ხწ. 121,25.

**ნანდჳლ** მართლა: „ნანდჳლ ნაცილ იყვნეს ბორცუნი“ I, იერემ. 3,23.

**ნანდჳლევე, ნამდჳლევე** «ჭეშმარიტად», ნამდვილად, მართლა: „ნანდჳლევე კაცი ესე მართალ იყო“ C,—„ჭეშმარიტად კაცი ესე მართალი იყო“ DE, ლ. 23,47; „ნანდჳლევე მენავენი არიან“ ანდ.-ანატ. 234,1; „ნანდჳლევე ძირი... ბოროტთაჲ არს“ მ. ცხ. 12v.

**ნანება** ნაღვლობა, შენანება: „დაღათუ შეგაწუხენ თქუენ წიგნითა მით, არა ვინანი“... II კორ. 7,8; „მჭამელნი მისნი ინანდენ“ I, იერემ. 2,3; „მცნებათა ჩემთა ზედა ინანდე“ O, ზირ. 12,12; „შეიკრძალენ იგინი და ინანდი“ O, იგ. სოლ. 24,5 (24,22); „ინანდა გარდასრულთა მათ დღეთა“ მ. ცხ. 94v. იხ. მონანული, სინანული, შენანება.

**ნაოთხალ-ი** «მეოთხედი»: „ნაოთხალი მეორისა ღჳნო“ pb.,—„მეოთხედი საწყეოჲსა ღჳნისაჲ“ G, ლევიტ. 23,13. იხ. ოთხი.

**ნაოჭ-ი** ნასკვი, ხლართი, მზაკვრობა; ნაღარი: „იპოვა ნაოჭი (ნახჭი! I) კაცთა შორის იუდაჲსთა და მკჳდრთა იერუსალჱმისათა“ O, იერემ. 11,9; „არა აქუნდეს მწინკულევანებაჲ, არცა ნაოჭ ბრძჳლისა“ ეფეს. 5,27. იხ. ოჭ-.

**ნაპარევ-ი** მოპარული, ნაქურდალი: „ვზღვევდ თავით ჩემით ნაპარევსა დღისა და ღამისასა“ O, დაბ. 31,39; „იპოოს ჴელსა მისსა ნაპარევი“ O, გამოსლ. 22,4. იხ. პარვა.

**ნაპრალ-ი** ნახეთქი, სორო, ხვრელი: „შთაჴდა თავი ჩემი ნაპრალსა მთათასა“ O, იონა 2,6; „დაჭმალვიდეს... ნაპრალებსა კლდეთასა და ჴურელთა“ I, ეს. 2,19; „ნაპრალსა კლდისასა... დაიდგნიან და იქმნიან ბუდჱ თჳსი“ ოქრ.-გურიტ. 225,8.

**ნარდ-ი** «ნარდიონი», «ლარდიონი», nardus, siler, oleum nardeum: „მოიღო ლიტრაჲ ერთი ნელსაცხებელი ნარდისა (ლარდიონი რჩეული C)“ DE, ი. 12,3; „აქუნდა ალაბასტრითა ნელსაცხებელი ნარდისა სარწმუნოჲსაჲ“ DE,—„აქუნდა შიშითა ნელსაცხებელი ნარდიონი პატიოსანი“ C, მრ. 14,3.

**ნარდიონ-ი** «ნარდი», «ლარდიონი»: nardus, oleum nardeum: „აქუნდა შიშითა ნელსაცხებელი ნარდიონი პატიოსანი“ C,—„აქუნდა ალაბასტრითა ნელსაცხებელი ნარდისა სარწმუნოჲსაჲ“ DE, მრ. 14,3; „მოიღო ლიტრაჲ ერთი ნელსაცხებელი ლარდიონი რჩეული“ C, ი. 12,3.

**ნართავ-ი** შერეული: „მრავალი ნართავი ერი თანაგამოერთო მათ“ O, ივდ. 2,11. იხ. რთვა.

**ნარისუავ-ი, ნარისუევ-ი, ნარისუელ-ი** ნაპირსი: „დასაბამი ნარისუავთა ცხოვართა შენთაჲ მისცე მას“ G,—„პირველი ნარისუევი (ნარისუელი M) ცხოვართა შენთაჲ მისცე მას“ pb., II შჯ. 18,4; „ნარისუევითა ტარიგთა ჩემთაჲთა განტფებოდეს ბეჭნი მათნი“ M, იობ 31,20. იხ. რისუვა.

**ნარკ-ი** თევზია; νάρκη: ბ. კეს.-ექუს. დღ. 96,25.

**ნარჩევ-ი** უკანასკნელი, უპატიო, უშვერი: „მე ვარ ნარჩევი მოციქულთაჲ“ I კორ. 15,9; „ვითარცა ნარჩევსა მეჩუენა მეცა“ I კორ. 15,8; „ნარჩევ მართლისა უშჯულოჲ“ O, იგ. სოლ. 21,18; „ვითარცა ნარჩევნი სოფლისანი შევიქმნენით“ I კორ. 4,13; „ეკრძალე, რაჲთა არა ნარჩევ და შეურაცხ იქმნე“ მ. ხწ. 130,28. იხ. რჩევა.

**ნასამალ-ი** მესამედი: „თჳთ წაკრტენითურთ არცა ხოლო თუ ნასამალი ვარ სირაქლემისა კუერცხისაჲ“ ბალ. 59,7. იხ. სამი.

**ნასიძვებ-ი**: „შობილ იყო დედაკაცისა ვისგანმე მეძვისა ნასიძვებად“ Ath.—11,198r. იხ. სიძვა.

**ნასკუ** ნასკვი: „წჳმამან შენმან განჭჳსნა ნასკჳ იგი უსამართლოებისაჲ“ მ. ხწ. 64,12. იხ. სკუნა.

**ნასრულ-ი** შეწირული: „არა იყოს ნასრული ყოვლისა მიმართ აღთქუმისა ძეთაგან ისრაჱლისათა“ G, II შჯ. 23,18.

**ნასყიდობა** ფასი: „იყოს ვეცხლი ნასყიდობისა მისისაჲ ვითარცა დღისა სასყიდლისაჲ“ G, ლევიტ. 25,50. იხ. სყიდვა.

**ნასწრაფევ-ი** ნაჩქარევი: „აღირჩიონ საუკუნე წუთსა ამას ნასწრაფევსა ცხორებასა“ ბალ. 76,16. იხ. სწრაფვა.

**ნასხევ-ი** ღერო (!): „ჴორჴი, მიმსგავსებული ნასხევთა მათ სტჳრისათა“ გრ. ნოს.-კაც. აგებ. 159,2.

**ნასხლევ-ი** «ვენაჴი», «ვაზი», ნასხლავი, ლერწი: „ვითარცა-იგი ნასხლევსა ვერ ჴელ-ეწიფების ნაყოფისა მოღებად თავით თჳსით“ DE,—„ვითარცა ვენაჴმან ვერ გამოიღოს ნაყოფი თავით თჳსით“ C, ი. 15,4; „განვარდეს გარე ვითარცა ნასხლევი“ ი. 15,6; „ნასხლევსა მოშჭრინ და მოჰკუეთნ“ I, ეს. 18,5; „აგზებდეს საჴუმილსა მას ნავთსა, ფისსა, ნაძეძსა და ნასხლევსა“ O, დან. 3,46; „აღავსნის ბაგინი იგი ნასხლევითა“ ფიზ. X, 16; „ნასხლევი იგი ცეცხლსა დაასხის“ მ. ხწ. 413,16; „ძნაჲ ერთი ნასხლევი ვენაჴისაჲ“ X 262v; „განვარდეს გარე ვითარცა ნასხლევი და განჴმა“ DE,—„განვარდა იგი გარე ვითარცა ვაზი, განჴმა“ C, ი. 15,6. იხ. სხლვა.

**ნასხლეტ-ი** «მორყუნილი»: „ვითარცა ნასხლეტი*, რომელი გამოვალნ საშოჲსაგან დედისა“ pb.,—„ვითარცა რაჲ

* წყაროშია: „მრყუნელი“ (რედ.).

მორყუნილი, გამომავალი საშოჲთ დედისაჲთ“ G, რიცხ. 12,12. იხ. სხლეტა.

**ნასხმან-ი** იოგი: „მისწუთების იგი ვიდრე განსაყოფელად-მდე სულისა და სამშჳნველისა ტჳნთა, ნაწევართა და ნასხმანთა“ მ. ცხ. 281r.

**ნასხურ-ი** სახოცი, მჩვარი; ნაგავი: „შევიქმნენით ყოველთა ნასხურ მოაქამდე“ I კორ. 4,13; „ქართველნი, ვითარცა ნასხურნი რაჲმე და უნდონი, უგულებელს-ყვნა“ ი.-ე. 49,32; „ყოველი ვეცხლი ვეცხლსა ეწიოს, არამედ ნასხურ (ნასხოვარ M) იყავნ ძისა ჩემისა“ O, ტობ. 5,24.

**ნატამალ-ი** ნანგრევი: „ვიყავ მე ვითარცა ბუვი (ბუჲ Ⴂ) ნატამალსა“ ფს. 101,7.

**ნატამნევ-ი** ნანგრევი: „ვიყავ მე ვითარცა ბუვი ნატამნევსა“ ფიზ. VII, 4.

**ნატაცებ-ი** «მონატაცები», წანაგლეჯი: „სავსე არიან ნატაცებითა“ მთ. 23,25; „უკუნ სცეს ნატაცები, რომელი იტაცა“ G,—„მისცა მონატაცები იგი, რომელ მოსტაცა“ ლევიტ. 6,4; „საყოფელი მისი (ალავსო) ნატაცებითა“ O, ნაუმ 2,12; „ისწავა ტაცებაჲ ნატაცებთაჲ“ O, ეზეკ. 19,3. იხ. ტაცება.

**ნატეხ-ი** «ნამუსრევი», ნამსხვრევი; «პატარა»: „რაოდენი კუელი სავსჱ ნატეხისაჲ აღიღეთ“ C,—„რაოდენი გოდორი სავსჱ ნამუსრევი აღიღეთ“ DE, მრ. 8,19; „გარდამოუტყორცა ნატეხი ერთი საფქვილისაჲ ზღუდით“ O, II მფ. 11,21; „შემაგინებდეს მე... პატრისა ერთისათჳს პურისა“ O,—„შემაგინებდეს მე... ნატეხისათჳს პურისა“ pb., ეზეკ. 13,19. იხ. ტეხა.

**ნატიფ-ი** ნამცხვარი, ხმიადი, კვერი: „მან ინება ნატიფი და არა დაიცონა... მორთუმად მისა ნატიფსა“ მ. ცხ. 381v.

**ნატკეც-ი** ჭაჭა ყურძნისა, «ნაკუეთი»: „რაოდენნი იქმნებიან ვენაჴისაგან ღჳნოჲ ნაგუერდლითგან ვიდრე ნატკეცადმდე, არა ჭამოს“ G,—„რომელი იქმნების ვენაჴისაგან ღჳნოჲ ნაგუდლითგან ვიდრე ნაკუეთამდე, არა სუას“ pb., რიცხ. 6,4. იხ. ტკეცა.

**ნატრა** ნატვრა, სურვილი: „მნატრიდენ მე ყოველნი ნათესავნი“ ლ. 1,48; „ჰნატრიდეს მას“ O, ქება 6,8; „ჰნატრის აღსასრულსა მართალთასა“ O, სიბრძ. სოლ. 2, 16; „გნატრიდეს თქუენ ყოველი თესლები“ O, მალ. 3, 12; „აღსასრულადმდე ნუ ჰნატრი კაცსა“ O, ზირ. 11,30; „მე, ანტონი... ვჰნატრიდი“ მხკ. 61,2; „ვინ-მე არა ჰნატრიდეს მათ?“ მ. სწ. 283,27. იხ. მნატრე, მნატრელი.

**ნატყუენავ-ი** «ალაფი», «იავარი», ნატაცები, წადავლი, ტყვე: „ნატყუენავი, რომელ იყო ქალაქსა შინა“ M,—„თჳნიერ საცხოვართა და ალაფთა ქალაქისა შინათასა“ G, ისუ ნ. 8,27; „შჭამდე შენ ნატყუენავსა მას მტერთა შენთასა“ M,—„შეშჭამო ყოველი იავარი მტერთა შენთაჲ“ G, II შჯ. 20,14; „ნატყუენავი მისი განუყოს“ ლ. 11,22; „განყავთ ნატყუენავი იგი შორის მბრძოლთა მათ“ G, რიცხ. 31,27; „აღვავსნეთ სახლნი ჩუენნი ნატყუენავითა“ O, იგ. სოლ. 1,13; „ნატყუენავი ქალაქთაჲ წარმოვიღეთ“ M, II შჯ. 2,35; „მოიღე ნატყუენავისაგან მთავართაჲსა“ O, ზაქ. 6,10; „დაიტაცეს მათგან ნატყუენავი“ G, რიცხ. 21,1; „შეკრიბოს ვითარცა ქჳშაჲ ნატყუენავი იგი“ O, ამბ. 1,9; „დატყუენნა ყოველნი დიდებულნი საბერძნეთისანი და მონაგები მათი იავარ-ყო... და რომელიმე თჳთ დაიმჭირა ნატყუენავი დიდძალი ფრიად“ ი.-ე. 19,30. იხ. ტყუენვა.

**ნაფთ-ი** ნავთი: „აგზებდეს საჴუმილსა მას ნაფთსა, ფისსა, ნაძეძსა და ნასხლევსა“ I, დან. 3,46; „მოფისა იგი ნაფთითა“ O, გამოსლ. 2,3. იხ. მონაფთული.

**ნაფორ-ი**: „მოიღე ნაფორი და მომხჳე პირსა ჩემსა“ H—341,451.

**ნაფურცლის-ზედა** «საკუფხებელი», მცვრევა, ნარჩენი ვენახის მოკრეფა: „ანუ არა უმჯობესობს ნაფურცლის-ზედაები მისი, ვიდრე სასთულე ავიეზირისი“ G,—„ანუ არა უმჯობეს არს საკუფხებლები ეგე ეფრემისი, ვიდრელა სასთულებელი აბეზერისი“ M. მსჯ. 8,2. იხ. ზედა.

**ნაფშუენ-ი** ნამცეცი: „შემდგომად მცირედისა დაულბეს... ნაფშუენი პურისაჲ ღჳნითა“ მ. ცხ. 134v; „ნუცა დაუყენებთ მათ ნაფშუენსა ტაბლისა ჩუენისასა“ H—2251, 321r. იხ. ფშუნა.

**ნაქლიბავ-ი**: „ვპოე მდებარე, ვითარცა ქჳშაჲ, ძვალისაჲ ნაქლიბავი“ Ath.—11,189r. იხ. ქლიბი.

**ნაქმარ-ი** «საქმე»: „იხილეს ნაქმარი იგი საშინელი“ მ. ცხ. 159v; „ისმის ჰამბავი იგი ძუელი, მამათა ჩუენთა ნაქმარი“ ქ. ცხ. 97,8. იხ. ქმნა.

**ნაქმნევ-ი** «საქმე», ნაგები, მოყვანილობა, ტანი: „ცუდ (ცუდად O) არიან ნაქმნევნი იგი საკიცხელნი“ I,—„ამაონი არიან საქმენი ნამღერნი“ pb., იერემ. 10, 15; „ჩუენებად მისა ნაქმნევისა მის ტაძრისაჲსა“ C, მთ. 24,1; „ნაქმნევი სიბერემან გარდააქცის კაცისაჲ“ ფლკტ. 140,3; „ვერ მოგაგონო შენ ნაქმნევი პირისა მისისაჲ“ H—341,360; „ნაქმნევი მაგისი სატრფიალო არს დედათა მათ მიმართ“ H—341,369. იხ. ქმნა.

**ნაქონ-ი** «ნაყოფი»; ქონება: „აღიყვანნა... ყოველნი ნაქონნი მისნი“ G,—„აღიყვანა... ყოველი ნაყოფი მისი“ pb., ისუ ნ. 7,24. იხ. ქონება.

**ნაქსო-ჲ** «შატროვანი», წამოსასხამი, ბიწიში, ჯუბა: „ვიხილე ნატყუენავსა შინა ნაქსოჲ ჭრელი“ G,—„ვიხილე ტყუენვასა მას შინა შატროვანი ერთი ჭრელი“ M, ისუ ნ. 7,21.

**ნაქურთენ-ი** სვეტის თავი, «პეპელი»: „ყვენ იგინი ნაქურთენებად ჭედილებად, გარემოსადებელად საკურთხეველისად“ G,—„შეჰქმენ იგინი პეპელად ჭედილად, გარემოსადებელად საკურთხეველისა“ pb., რიცხ. 16,38.

**ნაქურთენ-ი, ნაქურცენ-ი** «ქერქი»: „გარდამოვარდეს თუალთაგან მისთა ვითარცა ნაქურთენი (ნაქურცენნი Ⴂ)“ საქ. მოც. 9,18; „სიტყუაჲ შენი შუენიერ, ვითარცა ნაქურცენი მრეწეულისაჲ (ბროწეულისა M) საკეთენი შენნი“ O, ქება 4,3; „მოთალა სწავლულად ნაქურცენი მისი“ O, — „განთალო კეთილ-სწავლულებითა ყოველი ქერქი მისი“ pb., სიბრძ. სოლ. 13,11.

**ნალუარევ-ი** «ჴევი», ნიაღვარი: „შეიყუარა... დალილა ნალუარევსა თანა სორიკისასა“ G,—„შეიყუარა... (დალილა) ჴევსა მას სორეკისასა“ M, მსჯ. 16,4; „გამოვედ მე ბჭესა მას ნალუარევისასა“ O, ნეემ. 2,13; „გარდა-

მოადინენ ვითარცა ნაღუარევნი ცრემლნი" O, გოდ. იერემ. 2,18; „მოაქციე, უფალო, ტყუჱ ჩუენი, ვითარცა ნაღუარევი ბღუარითა" ფს. 125,4. იხ. ღუარი.

**ნაღჳნევ-ი** ღვინონადგამი: „ჭურჭელი... რომელსა შინა ღჳნოჲ შთაისხას, ნაღჳნევი (არს)" მ. ცხ. 266r. იხ. ღჳნო.

**[ნაყვა]** იხ. დანაყვა(-ილი).

**ნაყოფ-ი** «ხილი», «ნაშრომი», «მონაგები», «ჯეჯლი», «იფქლი», «შესაწირავი», «ნაქონი»: „გამოსცის ნაყოფი მისი ჟამსა თჳსსა" Ⴂ,—„გამოსცეს ხილი თჳსი ჟამსა თჳსსა" Ⴀ, ფს. 1,3; „დაასხით ვენაჴი და ჭამეთ ნაყოფი მისი" O, ეს. 37,30; „ველთაგან სჭამდეთ ნაყოფსა მისსა" pb.,—„ველთაგან ჭამეთ ნაშრომი მისი" G, ლევიტ. 25,12; „მისცა მათ ნაყოფი თჳსი" C,—„მისცა მათ მონაგები თჳსი" DE, მთ. 25,14; „განჰხრწნიდეს ნაყოფთა მათთა" G,—„განრყუნიან ჯეჯლი ქუეყანისა" M, მსჯ. 6,4; „ყვეს ნაყოფი იფქლისაჲ" Ⴂ,—„ყვეს ხილი ნაყოფისა მათისაჲ" Ⴀ, ფს. 106,37; „ნაყოფებნი უფლისანი იყვნენ ნაწილ მათდა" G,—„შესაწირავნი იგი უფლისანი იყვნედ ნაწილად მათა" M, II შჯ. 18,1; „ნაყოფი გამოიღოთ ღმრთისა" ჰრომ. 7,4; „აღიყვანა... ყოველი ნაყოფი მისი" M,—„აღიყვანნა... ყოველნი ნაქონნი მისნი" G, ისუ ნ. 7,24; „პირველი ნაყოფი თქუენი მიეცა მღდელსა" O,— „პირველი ნაშრომი თქუენი მიეცით მღდელსა" pb., ეზეკ. 44,30; „ზედამდგომელნი ნაყოფთა დავითის მეფისანი" M, I ნშტ. 27,31; „ქუეყანაჲ, ნაყოფითა სავსჱ, განურყუნელად ჰგიეს უკუნისამდე" იპ. რომ.-კურთხ. მოხ. 198,2. იხ. მონაყოფება, მრავალნაყოფიერება, ნაყოფება, ნაყოფიერი, ნაყოფიერება, უნაყოფო, უჟამოჲს-ნაყოფი.

**ნაყოფება** «განბნევა», შეწირვა: „არა ვანაყოფე მათგან არაწმიდებად" G,—„არა განვაბნიე მისგან ბილწებითა" M, II შჯ. 26,14.

**ნაყოფება** «შესაწირავი», მსხვერპლი, ნაყოფი: „ესე არიან ნაყოფებანი, რომელნი შესწირეთ უფალსა" G,—„ესე შესაწირავი, რაოდენი შესწიროთ უფალსა" pb., რიცხ. 28,3; „ვთქუთ ყოფად ესრეთ აღშენებად ბომონი ესე არა ნაყოფებთათჳს, არცა მსხუერპლთათჳს" G,—„ვთქუთ ყოფად ესრე აღშენებად მისა ბომონისაჲ არა შესაწირავთათჳს, არცა მსხუერპლთათჳს" pb., ისუ ნ. 22,26; „შესაწირავი არს ესე ღმრთისა" O,—„ნაყოფება არს უფლისა" G, ლევიტ. 2,16. იხ. ნაყოფი; შდრ. მონაყოფება.

**ნაყოფიერ-ი** «მსხმო», ნაყოფის მომტანი, «მონაგები», ნაყოფიანი, მსხმოიარე: „ვითარცა ზეთის-ხილი ნაყოფიერი (მსხმოჲ Ⴀ)" Ⴂ, ფს. 51,10; „შექმნა ქუეყანაჲ ნაყოფიერი ბიცად" ფს. 106,34; „დაიმკჳდრნეს... ყოველი ხე ნაყოფიერი კეთილი საჭმლად" M, ნეემ. 9,25; „ნაყოფიერად დაემკჳდროს იერუსალჱმი" O, ზაქ. 2,4; „იყო იგი ნაყოფიერ" C, — „აქუნდა მონაგები ფრიად" მრ. 10,22; „არს ნაყოფიერ და აღორძინებულ" კოლ. 1,6; „ნაყოფი მოსწყჳდა, რომლისავე ხისა ნაყოფიერებისაჲ" ხაკ. წიგ. II 136,1. იხ. ნაყოფი.

**ნაყოფიერება** მოსავალი, სისავსე, ნაყოფი: „მსგავსად ნაყოფიერებისა მისისა" O, გამოსლ. 22,5; „შჳდნი წელნი მოვლენ ნაყოფიერებისანი დიდნი" O, დაბ. 41,29; „ნაყოფიერებაჲ მტილთა, ვენაჴთა და ყანობირებთაჲ" მ. ცხ. 98v; „ყვის პირველ ვენაჴმან მან, უკუეთუ ნაყოფიერებაჲ არნ, ას ლაგჳნ" Sin.—11,847v. იხ. ნაყოფიერი; შდრ. მრავალნაყოფიერება.

**ნაყოფის-გამომღებელ-ი** ნაყოფის მომტანი: „ნაყოფის-გამომღებელ იყვენით" C, ი. 15,16; „მოცემად თქუენდა წჳმაჲ და ჟამნი ნაყოფის-გამოღებისანი" ხაქ. მოც. 14,17. იხ. გამომღებელი.

**ნაყოფის-გამოღება** ნაყოფის მოტანა: „ბოროტისათჳს ნაყოფი გამოიღო" მრთ. A, კ. იერ.-სინან. 64; „ნაყოფი გამოიღოთ ღმრთისა" ჰრომ. 7,4. იხ. გამოღება.

**ნაყოფ-ტკბილ-ი**: „იშვა წმიდაჲ ესე თევდოსი ძირისაგან პატიოსანი, ნაყოფ-ტკბილი" X 211r. იხ. ტკბილი.

**ნაყრო(ვ)ან-ი** (ნაყროვნისა) გაუმაძღარი: „არა ჰნებავს მას მრავალი სანოაგე, ვითარცა ნაყროანთა" მ. ხწ. 178,36; „სულმან ნაყროვნისა ტაბლისამან... აღუშფოთნის გულნი უბიწოთანი" მ. ხწ. 303,16. იხ. ნაყროვ(ა)ნება, ნაყროვნობა.

**ნაყროვნობა** ღორმუცლობა: „ნუ დაითრვები და ნუ ჰნაყროვნობ საჭმელთა ზედა" H—622,8r.

**ნაყროვ(ა)ნება** გაუმაძღრობა, ღორმუცლობა: „სიმრავლენი სალმობათანი ნაყროვანებისაგან და ფუფუნებისაგან იტყჳედ მკურნალნი" ოქრ.-მარხ და ონ. 109,15; „ნაყროვნებისა თანამოდგამ" ლონგ. 189, 38; „ბომონად შეჰრაცხე ნაყროვანებაჲ" მ. ცხ. 12v; „კუალად იქმეც უჟამოდ ჭამასა ნაყროვნებით და უძღებებით" მ. ხწ. 120,25; „მოუგიეს... ნაყროვნებაჲ სიხარბით" ლიმ. 26,26. იხ. ნაყროვანი.

**ნაყშირ-ი** იხ. ნაკშირი.

**ნაშენებ-ი** ნაგები, შენობა: „არცა... ულირს ძიებაჲ ნაშენებთა ტურფათაჲ" მ. ცხ. 79r; „უგრძნულად დაეცეს ნაშენები მისი" მ. ხწ. 72,18. იხ. შენება.

**ნაშობ-ი** «შობილი», «შვილი», «ნაშობთაგანი»: „არა აღდგომილ არს ნაშობთაგანი დედათაჲ უფროჲს იოვანე ნათლის-მცემელისა" DE,—„არა აღდგომილ არს შობილი დედათაგანი უფროჲს იოჰანესა ნათლის-მცემელისა" C, მთ. 11,11; „მინდა შეკრებაჲ ნაშობთა შენთაჲ" C,—„ვინებე შეკრებაჲ შვილთა შენთაჲ" DE, მთ. 23,37; „რაჲსათჳს ჰშევ ესევითარი ესე ნაშობი ბოროტი?" ფლკტ. 158,6; „არა ესუას ნაშობი უკეთურსა" O, იგ. სოლ. 24,20; „ნაშობმან ბრძენმან ახარის მშობელთა თჳსთა" მ. ხწ. 119,23.

**ნაშობ-ი ასპიტთა-ჲ** გველის წიწილი: „საწოლსა ნაშობსა ასპიტთასა ჴელი დასდვას" I, ეს. 11,8.

**ნაშობ-ი კარაულისა-ჲ** «კიცჳ»: „ზე ზის... ნაშობსა კარაულისასა" DE,—„ზე ზის... კიცუსა ვირსა" C, მთ. 21,5.

**ნაშობ-ი ქალ-ი** უკანონო შვილი; მეძავის ნაშობი:

„ნაშობო ქალო, გულდედალო, მღედრ განზრდილო“ O, I მფ. 20,30. იხ. შობა; შდრ. მრავალნაშობი.

**ნაშობიერ-ი** შვილი: „პირუტყუნიცა ნაშობიერ არიან წინაშე შენსა“ ლშ. შობ. 185,17. იხ. შობა.

**ნაშრომ-ი** «შრომილი», «ტკივილი», «ნაყოფი», «შესაწირავი», სასყიდელი, შრომა: „ნაშრომსა მათსა შეხუედით“ C,—„შრომილსა მათსა შემოხუედით“ DE, ი. 4,38; „დასაბამი ყოვლისა ნაშრომისა მათისაჲ“ Ꮯ,—„დასაბამი ყოვლისა ტკივილისა მათისაჲ“ Ꮶ, ფს. 104,36; „შჭამდეთ ნაშრომთაგან ძუელთა“ G,—„სჭამდეთ ნაყოფთა მათგან“ pb., ლევიტ. 25,22; „ვითარცა ნაშრომი (შესაწირავი pb.) საწრნეხელისაგან“ G, რიცხ. 18, 30; „მისცა... ნაშრომი მათი მკალსა“ ფს. 77,46; „უცხოთა აღიჭრან ნაშრომი მათი“ ფს. 108,11; „ნაშრომი იგი ჩემი მოვიღო“ თომა მოც. 19,2; „ნაშრომისაგან თჳსისა იქმოდის მოწყალებასა“ შ. ცხ. 322r. იხ. შრომა.

**ნაცარ-ი:** „მე ვარ მიწაჲ და ნაცარი“ O, დაბ. 18,27; „მოიღეთ თქუენ ჴელითა თქუენითა სავსჱ ნაცარი საჴუმილისაგან“ O, გამოსლ. 9,8; „ნაცარი დაირეცონ“ O, ეზეკ. 27,30; „მაჭამა მე ნაცარი“ O, გოდ. იერ. 3,16; „ძაძითა ნაცარსა ზედა მსხდომარეთა შეინანეს“ მთ. 11,21; „საგებელსა ჩემსა ნაცარი გარდაასხ“ შუშ. IV, 18. იხ. სანაცრე.

**ნაცვალ, ნაცვალად** «წილ», მაგიერ: „ნაცვალ შვილაკისა მაგის ჩემისა“ ფლკტ. 158,12; „ნაცვალად განმღებელთა ყოვლისა საშოჲსათა პირმშოთა ყოველთა ძეთაგან ისრაჱლისათა“ G,—„მათ წილ, რომელთა განაღონ საშოჲ პირმშოთა ძეთა ისრაელისათა“ pb., რიცხ. 8,16; „ნაცვალად მათა ხლადგინნა ღმერთმან ძენი მათნი“ იპ. რომ.-კურთხ. მოხ. 120,8; „ნაცვალად ჭიჭნაუხტისა საქმისა დიდითა გულს-მოდგინებითა ჴელთა ხლიხუნა დავითნი“ შუშ. XII, 2. იხ. ნაცვალი.

**ნაცვალ-ი** მაგიერი, სამაგიერო: „უკუეთუ განცვლით განსცვალო იგი... იყვნენ იგი და ნაცვალი მისი“ G, ლევიტ. 27,10; „დასთრგუნავთ მართალსა და მიიღებთ ნაცვალსა“ O, ამოს 5,12; „მიგეცინ ქრისტემან ნაცვალი კეთილი“ მრკ. 258r; „შექმნა ნაცვალი კლიტისაჲ და განაღებნ კარსა“ შ. ცხ. 374v; „მრავალი ბატივი წინა უყვის, რაჲთამცა ნაცვალი ეზღო“ შ. სწ. 250,6.

**ნაცვალ-გება** «კუალად-გება»: I ეზრა 4,44*.

**ნაცვალ-ი ძალლისა-ჲ** გასამრჯელო მრუშობისათვის: „არა შესწირო სასყიდელი მეძვისაჲ, არცა ნაცვალი ძაღლისაჲ“ GM, II შჯ. 23,18. იხ. ნაცვალი.

**ნაცვლის-მოგება** «კუალად-გება»: „დღე ნაცვლის-მოგებისა ღმრთისა ჩემისა“ pb.,—„დღჱ იგი კუალად-გებისა ღმრთისა ჩუენისაჲ“ O, ეს. 61,2. იხ. მოგება.

**ნაცილ-ი** ცრუ, «ტყუილი»: „ნანდჳლ ნაცილ იყვნეს ბორცუნი“ O,—„ნანდჳლ ტყუილი სადამე იყვნეს ბორცუნი“ pb., იერემ. 3,23; „საჩუენებელსა ნაცილსა იტყოდეს (მისანნი)“ O, ზაქ. 10,2; „არა გამოვიდეს ნაცილი პირისაგან მონისა შენისა“ O, ივდ. 5,5.

**ნაცილად** «ცრუ», ტყუილ ად, უბრალოდ, «უსამართლოდ», «არა-მართლად»: „ფუცა ნაცილად ერთისა ამათგანისათჳს“ O, ლევიტ. 6,3; „ნაცილად შემწამებენ მე“ O,—„ცრუ დამწამეს მე“ pb., დან. 13,43; „რომელი აბრალებდეს ნაცილად, იგი არა განერეს“ O,—„შემასმენელი არა მართლად ვერ განერეს მას“ pb. იგ. სოლ. 19,5; „არა ნაცილად დასაჯენ“ O,—„არა უსამართლოდ უსაჯენ“ pb., სიბრძ. სოლ. 12,13. იხ. ცილი.

**ნაცოდავ-ი** «ცოდვა»: „ესე იყავნ თქუენდა... ყოველთაგან ნაცოდავთა მათთა“ G,—„იყოს თქუენდა... ყოვლისაგან ცოდვისა მათისა“ pb., რიცხ. 18,9. იხ. ცოდვა.

**ნაცოხალ-ი:** «საცოხნელი»: „აღმომღებელთა ნაცოხლისათა“ G,—„აღმოიცოხნიდეს საცოხნელსა“ O, ლევიტ. 11,4. იხ. ცოხნა.

**ნაცხრენ-ი** ნაგავი; «მურკლი»: „ყრასა ცხრილისასა დაშთის ნაცხრენი“ O,—„განბერტყითა საცერსა დაადგრების მურკლი“ pb., ზირ. 27,4. იხ. ცხრილი.

**ნაძეძ-ი** ნაძენძი, კანაფი: „იყოს... ვითარცა ნაძეძი სელისაჲ“ I, ეს. 1,31; „აგზებდეს საჴუმილსა მას ნაფთსა, ფისსა, ნაძეძსა და ნასხლევსა“ O, დან. 3,46; „ნაძეძი შეკრებული არს შესაკრებელი უშჯულოთაჲ“ O, ზირ. 21,9.

**ნაძილევ-ი** «ჩუენება», სიზმარი: „ვითარცა ესმა გედეონს განმარტებაჲ ნაძილევისაჲ და შეტყუებაჲ მისი“ G,—„ვითარცა ესმა გედეონს თხრობაჲ იგი ჩუენებისაჲ მის და შეტყუებაჲ მისი“ M, მსჯ. 7,15. იხ. ძილი.

**ნაძილევება** «ხილვა»: „ვინაძილევი ნაძილევი“ G,—„ჩუენება, რომელი ვიხილე“ pb., მსჯ. 7,13. იხ. ნაძილევი.

**ნაძლევ-ი** «ზავი», პირობა; «აღთქმა»: „ნაძლევი დაიდვას მის თანა“ O,—„აღთქმა დადვნეს მის მიმართ“ pb., სიბრძ. სოლ. 1,16; „სიკუდილისა თანა ნაძლევი (ვყავთ)“ I,—„სიკუდილსა თანა ზავნი (ვყავთ)“ pb., ეს. 28,15. იხ. ძლევა.

**ნაძოვან-ი** «კედრონნი»; ნაძვებიანნი ადგილი: „გამოვიდა მოწაფეთა მისთა თანა წიაღ ჴევსა მას ნაძოვანსა“ DE,—„განვიდა მოწაფითურთ თჳსით წიაღ ჴევსა მას კედრონისასა“ C, ი. 18,1. იხ. ნაძუ.

**ნაძუ** ნაძვი, კვიპაროსი, cupressus: „მოსცა ძელი ნაძჳსაჲ და მაშენებელნი ზღუდეთანი და ხუროնი ძელისა, რაჲთა უშენონ მას სახლი“ M, I ნშტ. 14,1; „გარდამოიღონ ნაძჳსა ძელი ლიბანით“ O, I ეზრა 4,48; „მე დამკჳდრებულ ვარ სახლსა შინა ნაძჳსასა“ M, I ნშტ. 17,1; „მიძლუანე მე ძელი ნაძჳსაჲ, ფიჭჳ და ნაძჳ ლიბანით“ II ნშტ. 2,8. იხ. ნაძოვანი.

**ნაძუელ-ი, ნაძუელავ-ი** ძველი, ძველ-ძუელი: „არაჲ ემოსა თჳნიერ ფლასისა ნაძუელი“ ბალ. 119,20; „კმავიყვით სამოსლად ჩუენდა ნაძუელავი იგი, ნაკრები სანაგვეთაგან“ ბალ. 88,19. იხ. ძუელი.

**ნაწახნაგებ-ი** «გამოქანდაკებული»: „მან თანა-წარვლნა ნაწახნაგებნი და შეივლტოდა ტიროთად“ G,—„იგი თანა-წარჴდა გამოქანდაკებულთა მათ და განერა სეთიროფსა შინა“ M, მსჯ. 3,26. იხ. [წახნაგი].

**ნაწევარ-ი** სადრეკი, ნასხამი, «საკრველი», «შეკრება»: „ნაწევარი მისი ვითარცა მყარი ლოდი“ O,—„საკრველი მისი ვითარცა ზმირითის ლოდი“ pb., იობ 41,6; „ნაწევარსა კლდისასა დაესვის მინაჲ“ O,—„შორის შეკრებათა ლოდისასა შეესოს მანა“ pb., ზირ. 27,2; „განსაყოფელადმდე... ნაწევართა და ტჳნთა“ ებრ. 4,12.

---

* წყარო ფანქრითაა მიწერილი (რედ.).

**ოფლიერ-ი** ოფლიანი: „ვითარცა ცხენმან ოფლიერმან ჴშჳლსა შინა მისსა" I, იერემ. 8,6. იხ. ოფლი.

**ოფოფ-ი** upupa: „არს ფრინველი რაჲმე, რომელსა სახელი ეწოდების ოფოფი" ლევიტ. 11,19.

**ოფსიკ-ი** „შევიდა ტაძრად და განუტევა ოფსიკი თჳსი და დაჯდა აკუმსა ჭამად პურისა" Ier.—140,182v.

**ოქრო** aurum: „ეგოდენი ოქროჲ მიიღეთ" ფლკტ. 151, 4; „ვიხილე სასანთლჱ ოქროჲსაჲ ყოლად მყარი" O, ზაქ. 4,2; „სამკაული იგი ოქროჲსაჲ არს მას შინა" ზირ. 6,31; „ოქროჲთა შემოსილნი გაფალაკნი მოიხუნეს" რიფს. 168,13. იხ. ოქროვანი/ოქროეანი.

**ოქროალჳრედ-ი** ოქროს ალვირიანი: „ალსუან იგი საჴედარსა ოქროალჳრედსა" O, I ეზრა 8,6. იხ. ალჳრედი.

**ოქრობეჭედ-ი** bulla aurea: „დაუსხნეს სიმტკიცენი და ჴელით-წერილნი და ოქრობეჭედნი... მეფეთანი" ი.-ე. 14,34. იხ. ბეჭედი.

**ოქროგანრჩულვილ-ი** ოქრომოჭედილი: „ბრძანა შემოღებაჲ ორთა მათ კიდობანთაჲ, ოქროგანრჩულვილთაჲ" ბალ. 38,21. იხ. განრჩულვილი.

**ოქროგანრჩულვილება** ოქრომოჭედილობა: „არცა ოქროგანრჩულვილებასა სახლისა შინაგან გნებავს ყოფნაჲ" Ath.—11,73r. იხ. განრჩულვილება.

**ოქროვან-ი, ოქროეან-ი** «ოქროქსოვილი»: „შემოსილი სამოსლითა ოქროეანითა შემკულა" C,—„სამოსლითა ოქროქსოვილითა შემკულ" ფს. 44,10; „ფესუედითა ოქროვანითა შემკულ არს (შემკულა C)" ფს. 44,14. იხ. ოქრო.

**ოქროკოდილ-ი** ოქროჭედილი: „სადა იყოს მაშინ... ალჳრები ოქროკოდილები" Ath.—17, 844v.

**ოქროკოდილად** ოქრომოჭედილად: „ოქროკოდილად აღაშჱნნეს ეკლესიანი" კ. იერ.-ალდგ. 161,33. იხ. კოდა.

**ოქროლესულ-ი** ოქროთი შელესილი: „იხილნა... ტაძარნი ოქროლესულნი" ბალ. 126,30. იხ. ლესული.

**ოქრომელან-ი**: „შიგან წმიდანი მახარებელნი, ოქრომელნითა დაწერილნი და ყოველი ასო-მთავარი, ოქრომელნითა დაწერილი" A—484,315v. იხ. მელანი.

**ოქრომჭედელ-ი** იხ. ოქროჲს-მჭედელი.

**ოქრონემსულ-ი** ოქროს ძაფით ნაკერი: „მისცეს... შესამოსელი ოქრონემსული და მეორე ოქსინოჲ" ი.-ე. 22,27. იხ. ნემსი.

**ოქროჲთ-მოსილ-ი** ოქრომოვლებული: „შეაგინნე კერპნი... ოქროჲთ-მოსილნი" I, ეს. 30,22. იხ. მოსილი.

**ოქრო(ჲს)-მჭედელ-ი** ოქრომჭედელი: „მოიყიდიან ოქროჲს-მჭედელი და ქმნიან ჴელით-ქმნულნი" I, ეს. 46, 6; „ჰრცხუენა ყოველსა ოქროჲს-მჭედელსა ქანდაკებულთაგან თჳსთა" I, იერემ. 51,17; „უჩუენა (თუალი იგი) ოქრომჭედელისა" მ. ცხ. 328v. იხ. მჭედელი.

**ოქრო(ჲს)-ფერ-ი** ოქროსფერი: „ჭურჭერი სპილენძისაჲ, წმიდაჲ რჩეული, ოქროფერი (ოქროჲს-ფერი I) თორმეტ" O, II ეზრა 8,58; „ჩრდილოთ ღრუბელნი ოქროფერნი" O, იობ 37,22. იხ. ფერი.

**ოქროჲს-ჭურჭელ-ი** ოქროს იარაღი/სამკაული: „პირსა განიშუენებდა და ოქროჲს-ჭურჭელი შეისხის" საკ. წიგ. II 65,22. იხ. ჭურჭელი.

**ოქრო-საგებელ-ი**: „ზედა ოქრო-საგებელთა დაწუეს და დაიძინოს" O, I ეზრა 8,6. იხ. საგებელი.

**ოქროფერ-ი** იხ. ოქროჲს-ფერი.

**ოქროქანდაკებულ-ი** ოქროს გამოსახულებიანი: „სახლები ესე ოქროქანდაკებული" ბალ. 51,9; „არა ვტირ მე კედელთა მათთჳს ოქროქანდაკებულთა" H—341,615. იხ. ქანდაკება.

**ოქროქვა** chrysolithus: „შეგემოსა... ამეთჳსტონი და ოქროქვაჲ" O, ეზეკ. 28,13. იხ. ქვა.

**ოქროქსოვილ-ი** «ოქროეანი»: „სამოსლითა ოქროქსოვილითა შემკულ" Ⴂ,—„შემოსილი სამოსლითა ოქროეანითა შემკულა" ფს. 44,10. იხ. ქსოვილი.

**ოქროღუედ-ი** ოქროს სარტყელი: „ესხნეს ცანდალნი ოქროღუედნი" პოვნ. სტეფ. 64,2. იხ. ღუედი.

**ოქროშეძერწულ-ი** ოქროშემოჭედილი: „ბრძანა ორთა მათ კიდობანთა ოქროშეძერწულთა განხუმაჲ" ბალ. 33,53. იხ. შეძერწული.

**ოქროცურვებულ-ი** მოოქროვილი, ოქროში გავლებული ვერცხლი: „ბარძიმ-ფეშხუემი ვეცხლისაჲ ოქროცურვებული" ი.-ე. 28,13. იხ. ცურვებული.

**ოქროცხებულ-ი** ოქროთი დაფერილი: „ჭურჭელი სპილენძისაჲ წმიდაჲ, რჩეული, ოქროცხებული" O, II ეზრა 8,27; „სუეტნი და სუეტის-თავნი ოქროცხებულნი" ფლკტ. 133,29. იხ. ცხებული.

**ოქროწახნაგებულ-ი**: „ნაცვალად ოქროწახნაგებულისა ცხედრისა, ქუეყანასა ზედა დაგდებულ არს" Ath.—11,22r. იხ. წახნაგებული (წახნაგება).

**ოქროხუეწილ-ი** ოქრომოოჭვილი: „ყოველი ჭურჭელი... ოქროხუეწილი" M, II ნშტ. 9,20. იხ. [ხუეწილი].

**ოქსინო** ერთგვარი აბრეშუმის ქსოვილი: „საკურთხეველის შესამოსელი ოქრონემსული და მეორე ოქსინოჲ" ი.-ე. 22,27.

**ოც-ი** 20: „უფროჲს ოცისა ლიტრისა იყო" ი.-ე. 41,12. იხ. ოთხმეოცი, ორმეოცი.

**ოცი ათას-ი** 20.000: „უკუეთუ შემძლებელ არს ათითა ათასითა შემთხუევად ოცითა ათასითა მომავალისა მის ზედა" ლ. 14,31. იხ. ათასი.

**ოცდაათ-ი** 30: „და გამოიღო ნაყოფი და ყო რომელმანმე ასი... რომელმანმე ოცდაათი" მთ. 13,23; „მიუწონეს მას ოცდაათი ვეცხლი" მთ. 26,15. იხ. ათი; შდრ. ოთხმეოცდაათი, ორმეოცდაათი, ოცდაათეული.

**ოცდაათეულ-ი** 30: „მოაქუნდა (ნაყოფი) ოცდაათეული, სამოცეული და ასეული" მრ. 4,8; „ასი ოცდაათეული იფქლისაჲ (თანა-მაც უფლისა შენისაჲ)", ლ. 16,7. იხ. ოცდაათი.

**ოცდაათორმეტ-ი** 32: „იყვნეს რიცხჳთ ოცდაათორმეტნი" რიფს. 175,26. იხ. ათორმეტი.

**ოცდაათრვამეტ-ი** 38: „ოცდაათრვამეტი წელი დაეყო უძლურებასა შინა" ი. 5,5. იხ. ათრვამეტი.

**ოცდაათცამეტ-ი** 33: „მაქუს ოცდაათცამეტი წელი" მ. ცხ. 73r. იხ. ათცამეტი.

**[ოცდაექუს-ი]** იხ. ექუსი; შდრ. ორმეოცდაექუსი.

**ოცდამეერთე** XXI: „ჭამეთ უცომოჲ ვიდრე დღედმდე ოცდამეერთედ მის თჳსა“ O, **გამოსლ. 12,18. იხ.** მეერთე.

**ოცდარვა** 28: „მოვიდეს თურქნი... მცხეთას, სახლი ოცდარვა“ **ქ. ცხ. 21,6** იხ. რვა.

**ოცდასამ-ი** 23: „იყო ოცდასამ წლის“ O, **I ეზრა 1,32.** იხ. სამი.

**ოცდაშჳდ-ი** 27: „ოცდაშჳდისა წლისა მეფე იქმნა“ **ქ. ცხ. 36,6. იხ.** შჳდი.

**ოცდახუთ-ი** 25: „იყო ოცდახუთის წლის იოვაკიმ“ O, **I ეზრა 1,37;** „შე-ოდენ-სრულ იყვნეს ვითარ ოცდახუთ უტევან“ **ი. 6,19.** იხ. ხუთი.

**ოცება** «განცჳბრება», «ჩუენება», შეკრთომა: „დადნეს გულნი მათნი და ე(ვ)ოცნეს“ M,—„დადნეს იგინი გონებითა და განცჳბრდეს“ G, **იხუ ნ. 5,1;** „ალაგთა მათთა ეოცების მათ მხიარულებად“ O,—„ალაგთა ზედა ეჩუენების მათ კეთილ შესაწყნარებელად“ pb., **სიბრძ. სოლ. 6, 17;** „გეოცებოდენ საშინელებაჲ იგი სამსჯავროჲსაჲ“ **მ. ცხ. 83r.**

**ოცება** მოჩვენება: „წარვიდეს... კითხვად ოცებათათჳს“ **მ. ცხ. 231v;** „არცა ძილისა ოცებაჲ შეგაშინებს შენ“ **მ. ცხ. 276v.**

**ოცწლითგან-ი** ოცწლიანი: „განაწესეს ლევიტელნი ოცწლითგანნი და მიმართნი საქმესა მას მსახურებისა უფლისასა“ O, **I ეზრა 5,56. იხ.** წლითგანი.

**ოცწლისა** 20 წლიანი: „დაადგინებდეს ლევიტელთა მათ ოცწლითგან და მიმართსა ზედამდგომელად“ O, **II ეზრა 3,8. იხ.** წელი (წლისა).

**[ოჭ-]** იხ. ნაოჭი, შემოოჭება, შეოჭვა.

**ოხა** მუდარა, ვედრება: „ოხითა წმიდათაჲთა შეწყალებულ იქმნნეს“ **მ. ცხ. 228v. იხ.** მეოხი, მეოხება.

**ოხნ-** იხ. მეოხნე.

**ოხრა** ხმობა, ბგერა, ყვირილი, «ა(ღ)ქავება»: „ოხრიდეს (აქავდეს Ꮭ) და შეძრწუნდეს წყალნი მათნი“ **ფს. 45,4;** „ვითარცა ზღუაჲ ოხრიდენ“ **ეს. 47,12;** „ვითარცა ნესტჳ ოხრიდეს“ I, **იერემ. 48,36;** „ვითარცა ქნარი ოხრიდეს“ I, **ეს. 16,11;** „ოხრიედ მაღნარნი“ **მრთ. S. ოქრ.-გურიტ. 225,5;** „მას (ყურსა) შინა ოხრიან ჴმანი შემავალნი“ **გრ. ნოს.-კაც. აგებ. 164,2.**

**ოხრა** «ქავილი», «აღძრვა», ხმა, «ბგერა», ყვირილი, ღაღადი, შფოთი: „შეძრწუნდეს უფსკრულნი დიდძალითა ოხრითა (ქავილითა Ꮯ) წყლისაჲთა“ **ფს. 76,18;** „იყოს... შეკრებაჲ თესლებისაჲ განკჳრვებითა ოხრისაჲთა“ **ლ. 21,25;** „იყო მეყსეულად ზეცით ოხრაჲ“ **საქ. მოც. 2,2;** „სადა არს ნესტჳ ანუ ჴმაჲ ანუ ოხრაჲ მისი?“ **ფლკტ. 134,32;** „აღივსნეს სახლნი მათნი ოხრითა“ I, **ეს. 13,21;** „ოხრაჲ ღელვათა მისთაჲ შენ დააცხრვე“ Ꮯ,—„აღძრვასა ღელვათა მისთასა შენ დაამშჳდებ“ Ꮭ, **ფს. 88,10;** „უკუეთუ იხილე ყოველი ოხრაჲ ესე დიდი“ O, **III მფ. 20,13;** „ოხრაჲ ფრიადნი შთამოგორვებულთა ქვათაჲ“ pb.,—„ბგერაჲ განმაკრთობელი და ზულევაჲ კლდეთაჲ“ O, **სიბრძ. სოლ. 17,18.**

**ოხჭან-ი** ბოლო, აღსასრული: „ყოვლისა დასასრულისა ვიხილე ოხჭანი“ **ფს. 118,96;** „ვითარ ოხჭანი ყვეს სერობისაჲ მის“ **ლშ. შობ. 186,35.**

**ოხჭნება, უხჭნება** «აღსასრული»: „უდაბნო იყოს ყოველი ქუეყანაჲ, ხოლო ოხჭნება (უხჭნება I) ხოლო არა ვყო“ O,—„ოჴერ იყოს ყოველი ქუეყანაჲ, ხოლო აღსასრული არა ვყო“ pb., **იერემ. 4,27.**

**ოჴერ-ი** (ოჴრისა) «უდაბნო», «უშენი», აოხრებული; ნანგრევი, ცარიელი; «კორდი», მოუხნავი, ყამირი: „იყოს ქუეყანაჲ თქუენი ოჴერ (უდაბნო pb.)“ G, **ლევიტ. 26,33;** „სახლი ჩემი ოჴერ არს“ O, **ანგ. 1,9;** „დაგშთების თქუენ სახლი თქუენი ოჴერი“ **მთ. 23,38;** „ქუეყანაჲ დაშთეს ოჴრად“ I, **ეს. 6,11;** „ოჴერ ვიქმენ ცოლვათაგან შვილთა ჩემთაჲსა“ I, **ბარ. 4,12;** „მრავალ არიან შვილნი ოჴრისანი“ **გალ. 4,27;** „აღმოსცენდეს ვითარცა კლერტი საშჯელი ოჴერსა ველსა“ O, — „...მსჯავრი კორდსა ზედა ველსა“ pb., **ოვსე 10,4;** „იყვნეს... ვითარცა კუვები ოჴერსა ქუეყანასა“ O,—იყვნეს... ვითარცა კუვები კორდსა ზედა ველსა“ pb. **ოვსე 12,11. იხ.** აღმაოჴრებელი, მოოჴრება, ოჴრება.

**ოჴრება** დარღვევა, დაქცევა: „ნუ აოჴრებ სახლსა მას თქუენსა“ **შუშ. XIII, 14.**

**ოჴრება** «მოოჴრება», დამხობა; უდაბნო, ყამირი: „იხილოთ ბილწი იგი ოჴრებისაჲ“ C,—„იხილოთ საძაგელი იგი მოოჴრებისაჲ“ DE, **მთ. 24,15;** „მისცნა იგინი ოჴრებად“ M, **II ნშტ. 30,7;** „განვაწესე.. სამკჳდრებელი მისი მისაცემელად ოჴრებისა“ O, **მალ 1,3. იხ.** ოჴერი.

პ

**პარ,** ქართული ანბნის მე-17 ასო, რიცხვითი მნიშვნელობა—80.

**პაგურეც-ი** რაღაც მწარე ხე: „იქმნის იგი სიმწარე ხესა მას შინა პაგურეცისასა“ **გრ. ნოს.-კაც. აგებ. 228,9.**

**პაემან-ი** დათქმული დრო; პირობა: „ამით პაემნითა მიუთუალა წმიდაჲ ანასტასია ივლიანეს“ **საკ. წიგ. II 25,16;** „ყვეს პაემანი შეკრებისაჲ“ **ბალ. 112,25.**

**პავასაკ-ი, პაჲვასიკ-ი** პარკი, ქისა, «ვაშკარანი»: „უკუეთუ განმართლდეს... პავასიკითა და სასწორითა ზაკულითა“ O,—„ვაშკარანისა შორის საწონისა ზაკულისა“ pb., **მიქ. 6,11.** „ზოგად პაჲვასიკი მოვიგოთ ყოველთა“ O, **იგ. სოლ. 1,14;** „რომელთა შეჰყვით ოქროჲ პაჲვასიკისაგან“ O, **ეს. 46,6;** „გლახაკმან პოვა პაჲვასიკი, სავსე ოქროჲთა“ **მ. ხწ. 313,33.**

**[პაიქარ-ი]** იხ. პაიქრობა.

**პაიქრობა:** „პაიქრობამან ჩუენმან კედელთათჳს და სარკუმელთა განგუქადნა ჩუენ ქუეყანით ჩუენით“ **მ. ხწ. 147,7.**

**პალავანდ-ი** «პალანი», ფუთა: „მოიხუნა კერპნი იგი და ქუეშე შესხნა პალავანდთა აქლემთასა და დაჯდა მათ ზედა“ O,—„მიიხუნა კერპნი და შესხნა პალანთა ქუეშე აქლემთასა...“ pb., **დაბ. 31,34.**

**პალავრა:** „მიიყვანა იგი პალავრად და მისცა მას სენაკი“ **Ier.—140,180r.**

**პალან-ი** «პალავანდი», ფუთა: „მიიხუნა კერპნი და შესხნა პალანთა ქუეშე აქლემთასა..." pb.,—„მოიხუნა კერპნი იგი და ქუეშე შესხნა პალავანდთა აქლემთასა და დაჯდა მათ ზედა" O, **დაბ. 31,34.**

**პალატ-ი** პალატი, სასახლე: „ვითარცა-იგი პატივ-სცი დიდებულთა პალატისა შენისათა" **ბალ. 30,32**; „იყო რაჲ ჯერეთ პალატსა შინა სამეფოსა" **მ. ცხ. 67v**; „აკურთხნა ჯოჯიკ... ყოველი ეზოჲ და პალატი მისი" **შუშ. XVI, 45**; „ესე ყოველთა წელთა აქუს პალატით ლავრასა" **ი.-ე. 20,20.**

**პალეგავტ-ი** იხ. პარეგავტი.

**პალეკარტ-ი** კვართი უსახელო; პოდირი, წამოსასხამი, ფილონი: „შინაგან ძაძაჲ ემოსა... ხოლო გარეგან... ანტიოქიისა პალეკარტი ემოსა" **შუშ. XV,17**; „ემოსა პალეკარტი, ფინიკისა ფურცლისაგან თხზული" **ლიმ. 43,31**; „და ვითარცა ალილო პალეკარტი ზე" **მ. ცხ. 220r**; „სამოსლად მისა ძაძისა პალეკარტი" Sin.—**6, 103r.**

**პანდუქიონ-ი, პანდოქიონ-ი** «შემწყნარებელი ყოველთაჲ», სადგომი, ღამის გასათევი, ქარვასლა: „პანდუქიონსა შინა თითოვეული მათი დაადგრის" **გრ. ნოს.-კაც. აგებ. 160,11**; „ხოლო პანდოქიონი გამოითარგმანების შემწყნარებელი ყოველთაჲ" Ath.—**11, 226r.**

**პანფილ-ი** πάνθηρ: „პანფილი სახლსა ეფრემისსა" **ფიზ. XIX 3.**

**პაჲვასიკ-ი** იხ. პავასაკი.

**პაპ-ი, პაპა** პატრიარქი (რომისა); პაპა: „მოვიდეს ჰრომედ წმიდისა პაპისა" **ლიმ. 94,19**; „რაჲთა ალვიდოდიან პაპსა თანა" **მ. ცხ. 208r**; „საფლავსა მას ზედა პაპთა მათთასა" **მ. ცხ. 184v**; „იყო ნათესავით ქართველი, მშობელთა და პაპთაჲთგან (var. პაპათაგან) დიდებული" **ი.-ე. 15,34.**

**პარ-ი** ფერხული: „პარსა მას იტყოდეს" **რიფს. 171, 36.** იხ. შუშპარი.

**პარაკიმანოს-ი, პარაკიმენონ-ი** მესაწოლეთ-უხუცესი: „ყოველი გასაგებელი დედოფალსა ეპყრა და პარაკიმენონსა; და ვითარცა აღვიდა თორნიკ სამეუფოდ, მეყსეულად შეიყვანა იგი პარაკიმანოსმან მეფეთა წინაშე" **ი.-ე. 18,29.**

**პარასკევ-ი**: „დღე იგი იყო პარასკევ" **ლ. 23,54.**

**პარაფსიდ-ი, პაროფსიდ-ი, პარაფსიტ-ი** ყუთი: „პარაფსიდი (პაროფსიდი pb.) ერთი ათთა ოქროთაჲ, სავსე საკუმეველითა" G, **რიცხ. 7,14**; „განსწმედთ გარეშესა სასუმელისასა და პარაფსიდისასა (პარაფსიტისასა C)" **მთ. 23,25.**

**პარეგავტ-ი, პალეგავტ-ი,** პალეკარტი: „უბრძანა... დაპებად პარეგავტი" **იზდ. 120,26**; „ვერ ეგების ერთი პალეგავტი" **X 366r.**

**პარეხ-ი** ნაპრალი კლდეთა შორის; კიბის საფეხური: „შთამოაბა თავი თჳსი პარეხსა მას კლდისასა" **მ. ცხ. 119r**; „პარეხსა მას შთაგუთხევდეს ცოდვისასა" **მ. ცხ. 155r**; „სლვასა მას ჩემსა ყოველსა ზედა პარეხსა კიბისასა" **ლიმ. 127,3.**

**პარვა** ქურდობა, გაქურდვა: „მპარავი სხუად არა მოვიდეს, გარნა თუ იპაროს" **ი. 10,10**; „რაჟამს იპარის და მოიტაცის" O, **I ეზრა 4,24**; „იპარეს შენაჩუენებისაჲ" M, **ისუ. ნ. 7,11.** „პარვით წარმომიპარეს მე ქუეყანით ებრაელთაჲთ" O, **დაბ. 40,15.** იხ. გამოპარვა, განპარვა, დაპარვა, მიპარვა, მოპარვა, მპარავი, მპარვობა, ნაპარევი, შეპარვა, წარმოპარვა, წარპარვა.

**პართ-ნ-ი** «მარნი»: „პართნი და უქიკნი..." Ղ,—„მარნი და უქიკნი..." Ꮯ, **საქ. მოც. 2,9.**

**პარით-მემღერ-ი** «განცხრომა»: „ესმა ჴმაჲ სახიობისაჲ და პარით-მემღერთაჲ" C,—„ესმოდა ჴმაჲ სიხარულისაჲ და განცხრომისაჲ" DE, **ლ. 15,25.** იხ. მემღერი.

**პარიკონომოს-ი** იკონომოსის მოადგილე: „გინა თუ იკონომოსისადა ებრძანის, გინა თუ პარიკონომოსისად ა, მოზიდნის ნელიად და შტოსა გაიყვანის" **ი.-ე. 34,3.** იხ. საპარიკონომოსო.

**პაროფსიდ-ი** იხ. პარაფსიდი.

**პარსვა** «აღპარსვა»: „მოუწოდა უფალმან... ტყებასა და პარსვასა (აღპარსვასა pb.)" I, **ეს. 22,12.** იხ. აღპარსვა, ვარჯპარსული, მოპარსვა, მპარსველი, საპარსველი.

**პასენაკ-ი** მცველი, მსახური; დიდებული: „მოუწოდა პილატე ერთსა პასენაკსა და ჰრქუა მას" **ანან. 193,31.**

**პასექ-ი** «ზატიკი»; «მსხუერპლი», პასქა: „იყო მახლობელ პასექი (დღესასწაული იგი) ჰურიათაჲ" DE,—„მახლობელ იყო ზატიკი იგი ჰურიათაჲ" C, **ი. 11,55**; „ჰყოფდენ ძენი ისრაელისანი პასექსა" G, **რიცხ. 9,2.** „დაჰკლა პასექი უფალსა ღმერთსა შენსა" G.—„დაუკლა შენ მსხუერპლი უფლისა, ღმრთისა შენისა" M, **II შჯ. 16,2**; „იყოს თქუენდა პასექი" O, **ეზეკ. 45,21.**

**პასტოფორიონ-ი** «დალიჭი»: „შევიყვანე... პასტოფორიონსა ძისა ანანისსა" pb.,—„შეიყვანე... დალიჭთა ძეთა ანიაჲსთა" O, **იერემ. 35,4.**

**პასუხ-ი** სიტყვა: „არა მიუგო მას პასუხი" **იზდ. 122, 26**; „რაჲ პასუხი მივსცე" **მ. ცხ. 83r**; „მან გასცეს ღმერთსა პასუხი" **ი.-ე. 54, 31.** იხ. უპასუხო.

**პასუხება, პასუხობა** სიტყვის მიგება: „ეპასუხებინ და უზომოდ განამრავლის ცილობაჲ" H—**622,17r.** „ნუ გაქუნ **პასუხობაჲ** სიტყუასა ჩემსა" **საკ. წიგ. II 115,39**; „გეშინოდენ სიტყჳს-გებისაგან და პასუხობისა და ცილობისა" **მ. სწ. 143,25.** იხ. პასუხი.

**პასქა** «ვნება», «დღესასწაული»: „იყო პასქაჲ, რომელ არს ვნებაჲ" **მრ. 14,1**; „მოახლებულ იყო პასქაჲ იგი ჰურიათაჲ" DE,—„იყო დღესასწაული იგი ჰურიათაჲ მოახლებულ" C, **ი. 2,13**; „ზრახა... ყოფად პასქა თთუესა მას მეორესა" M, **II ნშტ. 30,2.**

**პატარა** (პატრისა) «ნატეხი», ლუკმა: „შემაგინებდეს მე... პატრისა ერთისათჳს პურისა" O,—„...ნატეხისათჳს პურისა" pb., **ეზეკ. 13,19.**

**პატიახშ-ი** იხ. პიტიახში.

**პატივ-ი** დიდება, დიდი სახელი ან ხარისხი; საჩუქარი; «პატიოსანი»: „წინასწარმეტყუელსა თჳსსა სოფელსა პატივი არა აქუს" **ი. 4,44**; „დიდება და პატივი მისცეს მას" M, **II ნშტ. 32,33**; „პატივი იგი მისგან მიეღო" O, **დან. 5,20**; „განჰმარტა პატივი იგი მეფობისა მისისაჲ, რომელი ემოსა" H—**341,603**; „დაიდგ პატივი ეგე მეფობისაჲ და გაქუნდინ შენ" Sin.—**6,101r**; „მოიკითხნეს თითოეულმან მათმან მსგავსად თჳსისა პატივისა"

**ი. მოც. 56,19**; „მას მისცედ ძლევისა იგი პატივი“ **I ეზრა 8,9**; „ღმერთი პატივსა მისსა ზედა განრისხნა“ O,—„ღმერთი პატიოსანთა მისთა ზედა განმწყრალდეს“ pb., **ოვსე 11,7**.

**პატივ-ი სამეფო-ჲ** გვირგვინი: „მოსცა მის ზედა პატივი იგი სამეფოჲ და საწამებელნი“ M, **II ნშტ. 23,11**.

**პატივ-ი წიგნისა-ჲ** კიდე: „განთესულნი არღარა დავწერენ... პატივიცა წიგნისაჲ დაუშუერდებოდა“ A—**484, 10r**. იხ. პატივის-მოყუარე, პატი(ვ)ოსანი, პატიოსნება, საპატიო, უპატიო, უპატიოსნესი.

**პატივის-მოყუარე**: „პატივის-მოყუარე ვართ ზესკნელისა მის პატივისა“ **მრთ**. S. **ბ. კეს.-40-თჳს 118,17**. **იხ.** მოყუარე.

**პატივ(ის)-პყრობა** პატივისცემა: „ვითარ უხარინ პატივის-პყრობასა ზედა მარხვისასა“ **მრთ**. S. **ოქრ.-მარხ. და იონ. 102,6**; „ვერ შემძლებელ ვარა პატივის-პყრობად შენდა“ G, **რიცხ. 22,37**; „მის წილ ჰბრძვანან და პატივ-უყოფენ სიხარულით“ **მ. სწ. 169,1**. იხ. პყრობა.

**პატივ(ის)-ყოფა** პატივის მიგება; «პატივის-ცემა»: „ეგრევე სახედ პატივ-უყო ძემან მეფისამან“ **ბალ. 30,9**; „რაჲთა ყოველნი პატივსა უყოფდენ ძესა“ DE,—„პატივ-ჰსცემდენ მამასა“ C, **ი. 5,23**; „მოსრულ იყვნეს პატივის-ყოფად მისა“ **რიფს. 169,40**; „პატივ-ვსცემდეთ მღდელთა უზეშთაესითა პატივითა“ **მ. სწ. 67,4**. იხ. ყოფა.

**პატივ(ის)-ცემა** «პატივის-ყოფა», «დიდება», «თავის-ყოფა»: „ყოველნი პატივ-ჰსცემენ მამასა“ C,—„პატივსა-უყოფენ ძესა“ DE, **ი. 5,23**; „მრავლითა პატივითა პატივ-გუცეს ჩუენ“ **საქ. მოც. 28,10**; „ვთქუ, პატივ-გცე შენ“ G,—„ვთქუ, გადიდო შენ“ Fr., **რიცხ. 24,11**; „ბაგითა მათითა პატივ-მცემს მე“ DE,—„ბაგითა ხოლო მადიდებს მე“ C, **მრ. 7,6**; „პატივ-ეცველსა, რაჲთა გედგნენ შენ კრავნი“ O, **იგ. სოლ. 27,26**.

**პატივის-ცემა** «პატივ-ცემა»: „პატივის-ცემაჲ სიტყუათა დიდებულთაჲ ღირს“ O,—„პატივ-ცემად ჯერ არს სიტყჳსა დიდებულისა“ pb., **იგ. სოლ. 25,27**. იხ. ცემა.

**პატივოსან-ი, პატიოსან-ი** «დიდებული», «დიდებისა», «სარწმუნო», «პატივი», რჩეული, ძვირფასი: „პატიოსან (დიდებულ C) იყოს სახელი მისი მათ წინაშე“ **ფს. 71,14**; „აქუნდა შიშითა ნელსაცხებელი ნარდიონი პატიოსანი“ C,—„აქუნდა ალაბასტრითა ნელსაცხებელი ნარდისა სარწმუნოჲსაჲ“ DE, **მრ. 14,3**; „დღჱ არს ჩემი პატიოსანი“ M,—„დღჱ დიდებული არს ჩემი ხვალჱ“ O, **ესთ. 5,4**; „განიძარცუა სამოსელი იგი პატიოსანი მისგან“ O,—„...დიდებისა მისისა თჳსგან“ M, **ესთ. 13,2**; „განაბრწყინვნეს იგინი ხატთა მიერ პატიოსანთა“ **ი.-ე. 14,31**; „შემკობილი ქვათაგან პატიოსანთა“ **ბალ. 8,1**; „ალვიხუენით პატიოსანნი ძუალნი“ **შუშ. XIX 9**; „ვითარცა პატიოსანნი იგი საჭმელნი თჳნიერ მარილისა არა საჭმელ არიედ“ Sin.—**97,45v**; „ღმერთი პატიოსანთა მისთა ზედა განმწყრალდეს“ pb.,—„ღმერთი პატივსა მისსა ზედა განრისხნა“ O, **ოვსე 11,7**.

**პატივცემულ-ი** დიდებული: „არცა პატივცემული კაცთაგან... არა შევიდეს სასუფეველსა“ **მ. სწ. 29,4**; „დავჰკრძალენით... პატივცემულნი ნაწილნი წმიდისა შუშანიკისნი განმზადებულსა ადგილსა“ **შუშ. XIX 11**. იხ. ცემა (-ული).

**პატიოსან-ი** იხ. პატივოსანი.

**პატიოსან-ყოფა** პატივის-ცემა, განდიდება: „პატიოსან-მყო წინაშე შარავანდედისა მის“ **I ეზრა 8,26**. იხ. პატივი; შდრ. არაპატიოსანი.

**პატიოსნება**: „მოავლინოს... შენსა მას პატიოსნებასა ზედა უპატიოებაჲ“ **I, ეს. 10,16**; „რაჲსა-მე არს ჩემ თანა პატიოსნებაჲ ესე კაცთაგან ღლისი?“ **ფლკტ. 142,26**; „არა იჴსენებდი პატიოსნებასა და შერაცხილებასა მშობელთა შენთასა“ **მ. სწ. 109,15**. იხ. პატივოსანი.

**პატიჟ-ი** სასჯელი: „პატიჟად სიკუდილი განაჩინა“ **ოქრ.-მარხ. და იონ. 102,7**; „მძულან და პატიჟსა დავსდებ“ **ანდ.-ანატ. 195,28**; „უქადაგებდა ბრძანებასა მას პატიჟისასა“ **ოქრ.-მარხ. და იონ. 107,31**; „მიეც მაგას კანონი პატიჟისაჲ“ **მ. ცხ. 219v**; „ვერ განერეჳის იგი პატიჟისა მისგან, განბჭობილისა მის ზედა“ **მ. სწ. 133, 30**. იხ. განპატიჟება, დაპატიჟება, პატიჟეული, პატიჟეულობა, პატიჟის-ყოფა, უპატიჟოდ.

**პატიჟეულ-ი** სასჯელდადებული: „უკუეთუმცა არა პატიჟეულ ჰყოფდეს ჴელმწიფენი ძჳრის-მოქმედთა მყისა შინა, მო-მცა-ისპო ყოველი ქუეყანაჲ მათ მიერ“ **მ. სწ. 51,4**. იხ. პატიჟი.

**პატიჟეულობა** სასჯელის დადება: „უკუეთუ... გარდაჰჴდეს ბრძანებასა ჩემსა, რომელ-ესე მივწერე, პატიჟეულიმცა ზღავს ყოველსა ამასმცა თჳსით თავით“ O, **I ეზრა 6,32**. იხ. პატიჟეული.

**პატიჟის-ყოფა** დასჯა: „მიმიცემიეს შენდა ჴელმწიფებაჲ პატიჟის-ყოფად და გუემად“ O, **I ეზრა 8,24**; „თუ... თანამდებ იყვნენ... საპატიჟებელ იყვნენ პატიჟის-ყოფად და ზღვაჲ მოჴდად“ O, **I ეზრა 8,24**. იხ. ყოფა.

**პატმოთინ-ი** უწყება, ისტორია; «ავანდაგირი»: „ვითარცა გუაუწყებს განგებასა სომხითისასა წიგნი, რომელსა ეწოდების ავანდაგირი, რომელ არს პატმოთინი“ **თ̃ე 552**.

**პატნეზ-ი** კედელი, ზღუდე; «ზღუდის-ზღუდე»; «ლაშქარი»: „აღადგა პატნეზი ქალაქსა ზედა“ G, **II შჯ. 20,20**; „მოადგას პატნეზი“ O, **დან. 11,15**; „გარე-მოადგა მას ზედა პატნეზი“ pb.,—„მოადგა მას ლაშქარი“ O, **ეზეკ. 4,2**; „არცა ამრგულივოს მის ზედა პატნეზი“ pb., — „არცა მოადგას ზღუდის-ზღუდე“ O, **ეს. 37,33**. იხ. საპატნეზეობა.

**პატოჰან-ი** «სარკუმელი», «არმარი»: „აღგივსიეს პატოჰანი ეგე, რამეთუ იხილა სარკუმელი, აღსავსე წიგნებითა“ **მ. ცხ. 168v**; „მაგიღებიეს ობოლთა და ქურივთაჲ და აღგივსიეს პატოჰანი (არმარი A — 1399,166r)“* **მ. ცხ. 168v**.

**პატრეაქ-ი, პატრიაქ-ი**: „აღწერა ამბა იოვანე, მოძღუარმან სოფრონი იერუსალჱმელ პატრეაქისამან“ **ლიმ. 1,7**; „თჳთ პატრიაქიცა მოვიდა მღდელთა თანა“ **მ. ცხ. 184v**. იხ. პატრეაქობა.

**პატრეაქობა**: „დაიწერა... ანტიოქიის პატრეაქობასა პეტრესსა“ A—**484,314r**. იხ. პატრეაქი, საპატრეაქო.

---

* წყარო A—1399 აქაც და „არმართანაც“ შეცდომითაა დამოწმებული (რედ.).

**[პატრვა]** იხ. დაპატრული.

**პატრიაქ-ი** იხ. პატრეაქი.

**პატრიკ-ი, პატრიკიოს-ი** მთავარი, ეპარქოსი: „დაუტევა მათ ზედა პატრიკად სახელით აზონ" **ქ. ცხ. 26,3**; „მთავრობასა გრიგოლ მამკუენენისა, სახელოვანისა სომეხთა პატრიკისათა" **დ. დ. 125,16**; „გუესმა შენთჳს, რომელ პატრიკად შექმნილ ხარ..." **მ. ცხ. 313r**. „რომელი იყო ერთისა ვისიმე პატრიკიოსისა ცოლი" **საკ. წიგ. II 128,25**.

**პატრონ-ი** «უფალი», მფლობელი: „მოვიდა პატრონი იგი დრაჰკნისაჲ, გინა უფალი" **მ. ცხ. 166r**; „მიჰყიდა ფადლონს, განძის პატრონსა" **ქ. ცხ. 232,3**; „მუნ არს... მონაჲ პატრონისა თანა" A—**92,385**.

**პატრონიკე**: „იყო საყოფელი მისი პატრონიკეთა" Ath.—**11,244v**.

**პატრუკ-ი, პატრუქ-ი** სანთელი ზეთისა: „პატრუკი ალნთებული არა დაშრტეს" **მთ. 12,20**; „პატრუკი მბნდჳნვარე (მბდჳნვარე I) არა დაშრიტოს" O,—„პატრუქი მკუმოლვარე არა დაშრიტოს" pb., **ეს. 42,3**; „ცეცხლი სანთლისაჲ, რომელი გამოსწოვნ პატრუკსა საზრდელსა მისსა" **ბ. კეს.-ექუს. დღ. 47,30**; „განაღჳძებს ვნებათა, ვითარცა ზეთი პატრუკსა" **მ. სწ. 182,15**.

**პატრუცაგ-ი** წინასიტყუაობა, შესავალი: „მისწერა წიგნი, რომელსა პატრუცაგსა წერილ იყო ესრეთ" **ქ. ცხ. 152,18**.

**პატრუჭაკ-ი** საკლავი პირუტყვი: „მოვიდო... პატრუჭაკი ჩემი, რომელ დაუკალ მრისუველთა ჩემთა" O, **I მფ. 25,11**.

**პაქსიმად-ი**: „მისციან პაქსიმადი და სასუმელი ღჳნისაჲ" **მ. ცხ. 289v**; „ორსა პაქსიმადსა შევსჭამ" **მ. ცხ. 108v**; „საზრდელად მისა იყო ჴმელი პაქსიმადი" H—**341,765**.

**პაშტაკ-ი** იხ. უპაშტაკუსი.

**პაჰრაკ-ი** მცველი: „მოიყვანეს (წარიქციეს C) პაჰრაკად... სჳმონ" **მრ. 15,21**.

**პება** «მობძარვა», ხეთქა, კვეთა, პობა: „სამოსელსა ნუ იპებნ" pb.,—„სამოსელი მისი არა მოიბძაროს" G, **ლევიტ. 21,10**; „გული ჩემი მეპების" I, **იერემ. 4,19**; „ვაპებ უფსკრულთა" **მ. ცხ. 52v**. „ნაძჳ სანირით გეშენა შენ **პებული**, ფიცართაჲ საროჲსაჲ"...I, **ეზეკ. 27,5**. იხ. განპება (-ული), განპებულობა, გარდაპება, გულპებული, დამოპება, დაპება/დაპობა, მოპება, შთამოპება, წარპება.

**პებით-სთულ-ი** წმინდად დართული: „სირცხჳლმან შეიპყრნეს მოქმედნი სელისა მის პებით-სთულისანი" O, **ეს. 19,9**. იხ. სთული.

**პევშ-ი** პეშვი: „ვინ აღწყნა პევშითა თჳსითა წყალნი და ცაჲ მტკაველითა თჳსითა?" I, **ეს. 40,12**.

**პეპელ-ი** «პეტალი», «ნაქურთენი»: „დასდვა ვარშამაგსა მას ზედა წინაშე პირისპირ პეპელი იგი ოქროჲსაჲ" O,—„დასდვა მიტრასა ზედა პირით კერძო მისსა პეტალი ოქროჲსაჲ" G, **ლევიტ. 8,9**; „შეჰქმენ იგინი პეპლად ჭედილად, გარემოსადებელად საკურთხეველისა" pb.,—„ყვენ იგინი ნაქურთენად ჭედილებად, გარემოსადებელად საკურთეველისად" G, **რიცხ. 16,38**.

**პერ-ი** დუჟ-ი, ქაფი: „რომელნი პერად აღმოაფქურევენ თავისა თჳსისა სირცხჳლსა" **იუდა 1,3**. იხ. პეროვა, პერული.

**პერიკნიმ-ი** «საწმართული»: „მამრნი იგი შეიკრნეს სარავარებისა თანა მათისა და ტიარებისა და პერიკნიმებისა" pb.,—„კაცნი ესე შეიკრნეს ნიფხავ-კუართითურთ მათით და ვარშამანგით და საწმართულით" I, **დან. 3,21**.

**პეროვა** დუჟის, ქაფის მოსვლა: „პერო(ვ)ინ და ილრჭენნ კბილთა" **მრ. 9,18**; „სულმან უკეთურმან... დააკუეთის და პერო(ვ)ინ" **ლ. 9,39**. იხ. პერი.

**პერულ-ი** ქაფი: „პერული სდიოდა პირსა" **მ. ცხ. 195r**, იხ. პერი.

**პეტ-ი** იხ. ქალაქპეტი.

**პეტალ-ი** «პეპელი»: „დასდვა მიტრასა ზედა პირით კერძო მისსა პეტალი ოქროჲსაჲ" G,—„დასდვა ვარშამაგსა მას ზედა წინაშე პირისპირ პეპელი იგი ოქროჲსაჲ" O, **ლევიტ. 8,9**.

**[პეტალება]** შელესვა. იხ. მოპეტალებული.

**პეტრა** «კლდე»: „ნუუკუე პეტრაჲცა ოჳერ არს, მთაჲ იგი ასულისა სიონისაჲ" G,—„ნუ კლდე ოჳრებისა არსა, მთაჲ ასული სიონისაჲ" pb., **ეს. 16,1**.

**პითონ-ი** იხ. პჳთონო.

**პილენძ-ი** «კერმა»: „პილენძი თესლის-მოფარდულთა მათ განუბნია და ტაბლები იგი დაამჴუა" C,—„კერმის-მსყიდელთა მათ დაუთხია კერმაჲ და ტაბლები იგი დაუმჴუა" DE, **ი. 2,15**; „ვითარცა პილენძი განბნეული უჩინო იქმნეს" **ფლტკ. 135,4**; „საკურთხეველი იგი პილენძისაჲ, რომელი დგა წინაშე უფლისა" O, **IV მფ. 16,14**.

**პილენძის-მოქმედ-ი**: „შეუდგეს პილენძის-მოქმედნი და მჭედელნი" **თეკლა 91,6**. იხ. მოქმედი.

**პილო** სპილო: „სავსე (ნავი) ოქროჲთა და ვეცხლითა და შჳთა პილოჲსაჲთა" M, **II ნშტ. 9,21**; „იყო მათ თანა პილოვებიცა მრავალი საბრძოლველად" S—**1141,512**.

**პილოჲს-ძუალ-ი** «პილოჲს-ძუალედი»: „მური... ტაძართაგან პილოჲს-ძუალისათა (-ძუალედთა C)" **ფს. 44,9**; „მუცელი მისი ვითარცა ფიცარი პილოჲს-ძუალისაჲ" O, **ქებ. 5,14**; „ქმნა მეფემან სოლომონ საყდარი პილოჲს-ძუალისაჲ" O, **III მფ. 10,18**. იხ. ძუალი.

**პილოჲს-ძუალედ-ი** «პილოჲს ძუალისაჲ»: „მური... ტაძართაგან პილოჲს-ძუალედთა (-ძუალისათა Ղ)" **ფს. 44,9**; „წარწყმდენ სახლნი იგი პილოჲს-ძუალედნი" O, **ამოს 3,15**. იხ. ძუალედი.

**პილპილ-ი** piper: „ვინაჲ-იგი ნელსაცხებელი და პილპილი და მეტაქსი?" Sin.—**11262v**.

**პილწ-ი** იხ. ბილწი.

**პინაკ-ი** თეფში: „გარეშე სასუმელისაჲ და პინაკისაჲ განსწმიდით" **ლ. 11,39**; „რომელმან შთამოყოს ჴელი ჩემთანა პინაკსა, ამან მიმცეს მე" **მთ. 26,23**; „ტასტები და პინაკები იგი და საგლელნი ოქროჲსაგან რჩეულისა" O, **III მფ. 7,50**; „ნუ გული აღგიცხრებინ მის თანა მიყოფად პინაკსა" **ზირ. 34,16**.

**პინჩ-ი** ცხვირის ნესტო: „შჭამდეთ, ვიდრემდის გამოჴდეს პინჩთაგან თქუენთა" G, **რიცხ. 11,20**.

**პირ-ი** ტუჩი, დრუნჩი; პირისახე; სახე; რამე საქმე; მჭრელი იარაღის პირი; თავი, წინა ნაპირი: „გამოვალს

პირისაგან ღმრთისაჲსა“ **მთ. 4,4**; „ერთითა პირითა ადიდებდა ღმერთსა“ **ჰრომ. 15,6**; „ქვაჲ ედვა დიდი პირსა, ზედა მის ჯურღმულისასა“ O, **დაბ. 29,2**; „პირითა პირისა მიმართ ვეზრახო მას“ G, **რიცხ. 12,8**; „პირი ზჱ უმტკიცედ“ **ფიზ. XXVIII 8**; „განაღო ქუეყანამან პირი თჳსი“ **ფლკტ. 157,20**; „ნუ გარე მიიქცევ პირსა“ **მთ. 5,42**; „უკუეთუ ვინმე პირსა გცემს“ **II კორ. 11,20**; „განსივებულ არიან გუამი, თუალნი—ნოტია, პირი—ჴმელი“ **H—2251, 284v**; „არა ხედავ პირსა კაცისასა“ **მთ. 22,16**; „დავრდომილ იდვა ზედა პირსა ქუეყანისასა“ I, **II ეზრა 10,1**; „ამით პირითა და სახითა (დავწერეთ)“ **ი.-ე. 50,36**; „მე ვიცი, თუ რომლისა პირისათჳს მიჴმობენ“ **ი.-ე. 17,6**: „დაჭრნენ იგინი პირითა მახჳლისაჲთა“ I, **იერემ. 21,7**; „განერნეს პირსა მახჳლისასა“ **ჰებრ. 11,34**; „დაეცნენ პირითა მახჳლისაჲთა“ **ლ. 21,24**; „ბრძმედთა გამოცადიან პირნი მახჳლთანი წდობითა“ O, **ზირ. 34,31**; „თავადი იყო პირით კერძო მის ნავისა“ **მრ. 4,38**.

**პირით კერძო** «თავით კერძო»: „თავადი იყო პირით კერძო მის ნავისა“ DE,—„თავადი წვა თავით-კერძო“ C, **მრ. 4,38**. იხ. ბადის-პირი, ველის(ა)-პირი, ზღჳს-პირი, თითო-პირი, ისრის-პირი, კბოდის-პირი, მთის-პირი, ორპირი, პირად-პირადი, პირაღმართ, პირდაქცევით, პირედი, პირის-აღკრვა, პირის-დაკრვა, პირის-დასხმა, პირის-დაყოფა, პირის-მწდე, პირის-პირ/პირს-პირ/პირის-პირით, პირის-საფარველი, პირ(ის)-ჴსნა, სამპირი, უპირადესი, ძლის-პირი, ჰორლის-პირი, წინაშე პირსა.

**პირად** იხ. შჳდპირად.

**პირად-პირად-ი** «თითოსახე», სხვადასხვა, ნაირნაირი: „დაღათუ პირად-პირადი ტანჯვაჲ მათ ზედა მოვაწინეთ“ **რიფს. 166,27**; „განკურნა მრავალნი სხეულნი პირად-პირადთაგან სენთა“ C,—„განკურნნა ყოველნი ბოროტთა სენთაგან და ფითო-სახეთაგან სნეულებათა“ DE, **მრ. 1,34**; „პირად-პირად გამოწერილ და აღმკულ არიან შჱნებულნი ესე“ **ფლკტ. 183,27**; „სამოსლითა ფესუედითა შემკულ არს პირად-პირადად“ **ფიზ. XIX 16**.

**პირაღმართ** პირით ზემოთ: „განირთხა თავი თჳსი პირაღმართ“ **მ. ცხ. 233r**. იხ. აღმართ.

**პირდაქცევით** პირქვე: „დაცემულ იყო პირდაქცევით ქუეყანასა ზედა“ O, **I მფ. 5,3**; „დაეცა... ქუეყანასა ზედა პირდაქცევით“ O, **I მფ. 28,20**. იხ. დაქცევით.

**პირედ-ი** გალესილი მახვილი: „ვითარცა ვაზრი და მახჳლი და ისარი პირედი“ O, **იგ. სოლ. 25,18**. იხ. პირი.

**პირველ** «წინა», უწინარეს, წინათ, ადრე, ჯერ; უწინ, -მდე (თნდ.); «მძღუარ»: „პირველ ყოვლთასა აღეგო სიბრძნე“ pb.,—„მძღუარ ამის ყოვლისა დაებადა სიბრძნჱ“ O, **ზირ. 1,4**; „ვითარცა-იგი იყვნეს დღეთა მათ პირველ წყლით-რღუნისათა“ DE,—„რამეთუ ვითარცა იყვნეს დღეთა მათ რღუნის წინათა“ C, **მთ. 24,38**; „პირველ თქუმული“ **II პეტრე 3,2**; „ვითარცა პირველ იყო“ **მრთ. D, კ. იერ.-აღდგ. 118**; „ვითარცა პირველ გარქუ“ **გალ. 5,21**; „პირველ თჳსითა მით ჭურითა წყლა“ **ს. გაბ.-მოც. საკხ. 93,33**; „ჩუენ პირველ შობილ ვართ“ **ფლკტ. 151,12**; „პირველ შენებასა მონასტრისასა“ **ი.-ე. 41,6**; „პირველ დღისა ერთისა“ **ი.-ე. 32,33**.

**პირველვე** ადრევე, უწინარესვე: „პირველვემცა ძაძითა ნაცართა ზედა მსხდომარეთა შეინანეს“ **ლ. 10,13**; „პირველვე სატანჯველადმდე“ **სბსტ. 125,4**.

**პირველ-ი** «წინა», «წინაპარი», «დასაბამი», თავი, მეთაური: „მრავალნი იყვნენ პირველნი (წინანი C) უკუანაჲსკნელ (უკუანა C)“ **მრ. 10,31**; „ივლტიან ესენი პირისაგან ჩუენისა, ვითარცა-იგი პირველად (ვითარ სახედ წინაპარცა G)“ M, **იხუ ნ. 8,6**; „პირველი ნარისუელი ცხოვართა შენთაჲ მისცე მას“ M,—„დასაბამი ნარისუავთა ცხოვართა შენთაჲ მისცე მას“ G, **II შჯ. 18,4**; „რომელთა პირველი მე ვარ“ **I ტიმ. 1,15**; „სადა-იგი იყო აბანოჲ დიოსკორიდოჲსი პირველისაჲ ქალაქსა მას შინა“ **ი. მოც. 58,22**; „იყვნეს მუნ პირველნი ქალაქისანი“ **ი. მოც. 81,6**. იხ. პირველად, პირველად-მშობელი, პირველად-საჯდომელი, პირველად-ჯდომა, პირველდაბადებული, პირველთქუმული, პირველითგან, პირველ ინაჭითჯდომა, პირველმოწამე, პირველნაყოფი, პირველშექმნული/პირველშექმნილი, პირველჯდომა.

**პირველად** უწინ, «უწინარეს»; -მდე (თნდ.): „პირველად მას თაყუანის-სცა“ **იპ. რომ.-კურთხ. ისაკ. და იაკ. 6,1**; „პირველად ყოვლისა“ C, **მრ. 12,29**; „პირველად“ M,—„უწინარეს“ G, **მხჯ. 1,11**; „რომელი პირველად ჩემსა იყო“ **ი. 1,30**.

**პირველადვე** ჯერ: „რომელმან მიაგოს სიტყუაჲ პირველადვე, უბრკუმეს“ O, **იგ. სოლ. 26,18**.

**პირველადცა** უწინარეს: „პირველადცა უწოდა თანახატ-ყოფაჲ ძისა თჳსისაჲ“ **იზტ. 123,15**.

**პირველად-მშობელ-ი** პირმშოს დედა: „ჴმაჲ ვითარცა სალმობისაჲ მესმა კუნესისა შენისაჲ, ვითარცა პირველად-მშობელისაჲ“ I, **იერემ. 4,31**. იხ. მშობელი.

**პირველად-საჯდომელ-ი** «ზემოჯდომა», წინსაჯდომელი (ტახტი) ან თავში ჯდომა: „რომელთა ჰნებავს... პირველად-საჯდომელსა შესაკრებელთა შინა“ C,—„რომელთა ჰნებავს... ზემოჯდომაჲ კრებულსა შორის“ DE, **მრ. 12,39**. იხ. საჯდომელი.

**პირველად-ჯდომა** «პირველჯდომა»: „რომელსა უყუარს... პირველად-ჯდომაჲ (პირველჯდომაჲ DE) კრებულსა შორის“ C, **ლ. 20,46**. იხ. ჯდომა.

**პირველდაბადებულ-ი** «პირველშექმნული»/«პირველშექმნილი»: „პირველდაბადებული იგი მამაჲ სოფლისაჲ... დაიცვა“ O,—„პირველშექმნილი მამაჲ სოფლისაჲ... დაიცვენ“ pb., **სიბრძ. სოლ. 10,1**. იხ. ბადება.

**პირველთქუმულ-ი**: „გამოეცხადა პირველთქუმულსა მას“ **მ. ცხ. 413v**. იხ. თქუმა (-ული).

**პირველითგან** წინათ, დასაბამიდან: „პირველითგან მოოჴრებულნი იგი აღემართნენ“ I, **ეს. 61,4**; „ღმერთი ხარა პირველითგან წმიდაჲ ჩემი“ O, **ამბაკ. 1,12**; „რომელთა სასჯელი პირველითგან არა დასცხრების“ **II პეტრე 2,3**.

**პირველითგანვე** ადრიდანვე: „პირველითგანვე აღმაოჴრებელი მონასტრისა ჩუენისაჲ“ **მ. ცხ. 177r**. იხ. პირველი.

**პირველ ინაჭით-ჯდომა** «მჴნის-თაობა»: სუფრის თავს

ჯდომა: „ჰნებავს... პირველ ინაჭით-ჯდომაჲ პურის-ჭამასა“ DE,—„ჰნებავს... და მოკითხვას ეძიებენ... მჯნისთაობასა ტაძრობასა“ C, **მრ. 12,39**. იხ. ჯდომა.

**პირველმოწამე**: „მოვიხუნე ძუალნი იგი წმიდისა სტეფანჱსნი, პირველმოწამისა მის“ **პოვნ. სტეფ. 667,11**. იხ. მოწამე.

**პირველნაყოფ-ი** ადრე მოწეული ნაყოფი; «დასაბამი»: „ყოველივე პირველნაყოფი ღჳნისა და იფქლისა“ pb.,—„ყოველი დასაბამი იფქლისა და ღჳნისაჲ“ G, **რიცხ. 18,12**; „მისცე... ვითარცა პირველნაყოფი იგი წმიდაჲ“ I, **ეზეკ. 45,7**. იხ. ნაყოფი.

**პირველშექმნულ-ი, პირველშექმნილ-ი** «პირველდაბადებული»: „ადამ—პირველშექმნული“ **ევ. კჳპრ.-დაფლ. 99v**; „პირველშექმნილი მამაჲ სოფლისაჲ... დაიცვენ“ pb.,—„პირველდაბადებული იგი მამაჲ სოფლისაჲ... დაიცვა“ O, **სიბრძ. სოლ. 10,1**. იხ. შექმნული/შექმნილი.

**პირველჯდომა** თავში ჯდომა; «პირველად ჯდომა»: „რომელთა ჰნებავს... პირველჯდომაჲ კრებულსა შორის“ **ლ. 20,46**; „რომელთა უყუარს... პირველჯდომაჲ (პირველად-ჯდომაჲ C) კრებულსა შორის“ **ლ. 20,46**. იხ. ჯდომა.

**პირიდექსიონ-ი**: „არს რაჲმე ნერგი, რომელსა სახელი ჰრქჳან პირიდექსიონ“ **ფიზ. XXX 2**.

**[პირ(ის)-ალკრვა]** «პირისა დაკრვა»: „არა პირალკრულ ჰყო ჭარი მეკალოე“ G,—„ჭარსა მეკალოესა პირსა ნუ დაუკრავ“ M, **II შჯ. 25,4**. იხ. ალკრვა (-ული).

**პირის-დაკრვა** «დუმილი», «პირის-ალკრვა»: „მან პირი დაიკრა“ C,—„იგი დუმნა“ DE, **მთ. 22,12**; „ჭარსა მეკალოესა პირსა ნუ დაუკრავ“ M,—„არა პირალკრულ ჰყო ჭარი მეკალოე“ G, **II შჯ. 25,4**. იხ. დაკრვა.

**პირის-დასხმა** მიმართვა: „რომელთა დასხნეს პირნი მათნი შესლვად ეგჳპტედ, დაშჱნებად მუნ“ O, **იერემ. 42,17**. იხ. დასხმა.

**პირის-დაყოფა** დადუმება, ალვირსხმა: „პირი დაიყავ და განვედ“ **ლ. 4,35**; „დაფარულსა მას სენსა სულისა ჩემისასა პირი დაუყავ“ **განხ. ი. 200,35**. იხ. დაყოფა.

**პირის-მწდე** მერიქიფე: „იყო ვინმე პირის-მწდჱ კეისრისაჲ“ **პავლე მოც. 49,17**; „მისცე სასუმელი ჴელსა ფარაოჲსსა... ვითარცა იყავ პირის-მწდე“ O, **დაბ. 40,13**; „ნეემია—პირის-მწდჱ თჳსი (არტახშესისი)“ **იპ. რომ.-ქრონ. 239,21**. იხ. მწდე.

**პირის-პირ, პირს-პირ, პირის-პირით** «მართლ», «წინაშე», «წინაშე პირსა», პირდაპირ: „დგა პირის-პირ იერიქოსა“ G,—„დგა მართლ იერიქოჲსა“ M, **ისუ ნ. 3,16**; „რომელ არს პირის-პირ (წინაშე DE) თქუენსა“ **მრ. 11,2**; „უმკჳდროჲთგან პირის-პირით ეგჳპტისაჲთ“ G,—„უდაბნოჲთგან, რომელ არს წინაშე პირსა ეგჳპტისასა“ M, **ისუ ნ. 13,3**; „პირის-პირ ბაგვანსა სოფელსა“ **მხკ. 25,4**; „თუალითა შენითა პირის-პირ იხილო“ I, **ეს. 52,8**; „ალავსნეს იგინი პირის-პირ“ **ი. 2,7**. იხ. პირი.

**პირის-საფარველ-ი** რიდე: „ალიძარცუე პირის-საფარველი ეგე შენი“ I, **ეს. 47,2**. იხ. საფარველი.

**პირის-ჯსნა, პირ-ჯსნა** ჭამა; სასმელ-საჭმლის მიღება, გემოს ხილვა: „რაჲთა არა პირ-იჯსნეს, ვიდრე არა ალდგენ მეინაჴენი იგი“ **ვარ. 818**; „პირი იჯსნა და განისუენო“ **თ˝ე 553**; „პირი ერთგან იჯსნიან“ **ი.-ე. 45,26**.

**პირის-ჯსნა** ჭამა: „შეეშია და უნდა პირის-ჯსნაჲ“ **საქ. მოც. 10,10**. იხ. ჯსნა.

**პირმეტყუელ-ი** მეტყველი, მოლაპარაკე: „რაჲსა ჰმსახურებ პირმეტყუელი ეგე პირუტყუთა“ **ანდ.-ანატ. 219,17**; „მწყემსნო პირმეტყუელთა ცხოვართაო“ **ფოკა 344r**; „ნეტარ თუმცა ნადირად ველთად დაბადებულ ვიყავ და არა კაცად პირმეტყუელად“ **მ. სწ. 184,34**. იხ. მეტყუელი.

**პირმსივან-ი** პირგასივებული: „რომლისა მკჳდრნიცა...—„პირმსივანნი და დღემოკლედ ცხორებულნი“ **შუშ. XIV 25**. იხ. მსივანი.

**პირმშო** პირველად შობილი, უფროსი შვილი; «მაგალითი», პროტოტიპი: „შვა ძჱ იგი მისი პირმშოჲ“ **ლ. 2,7**; „პირმშოები ზროხათა ჩუენთაჲ და არვეთა ჩუენთაჲ მოვიღოთ“ O, **ნეემ. 10,36**; „პირმშოჲ იგი ძმაჲ, ჩას, რამეთუ უმძლავრჱს არს მისა, რომელ-იგი უკუანაჲსკნელ მისგან შექმნულ არს“ **ფლკტ. 151,14**; „მხატვარნი ანუ მწერალნი პირმშოსა მას ხატსა ანუ წერილსა განიცდიან, რამეთუ ვერ ძალ-უც ჯეროვნად გამოწერად, უკუეთუ არა ხედვიდენ მაგალითსა მას წინამძღურად საქმისა თჳსისა“ **A—92,474**. იხ. გაპირმშოება, -მშო, პირმშოება, უპირმშოესი.

**პირმშოება**: „ესავ, რომელმან ერთისა წილ საჭმლისა განყიდა პირმშოებაჲ თჳსი“ **ჰებრ. 12,16**. იხ. პირმშო.

**პირუტყუ** პირუტყვი, უენო; «მჴეცი»: „ქრთილი იგი პირუტყუთა საჭმელ არს“ **ფიზ. XV 49**; „რაჲსა ჰმსახურებ პირმეტყუელ ეგე პირუტყუთა“ **ანდ.-ანატ. 219,17**; „მცნობელ არს ძაღლი ეგე პირუტყჳ“ **ფლკტ. 152,18**; „ცხოვარი და ზროხაჲ ყოველივე, მერმეცა და პირუტყუნი ველისანი“ Ⴂ—„ცხოვარი და ზროხაჲ ყოველივე, უფროჲს მჴეცნიცა ველისანი“ Ⴑ, **ფს. 8,8**; „შეუშვა ყანად პირუტყჳ“ **მ. ცხ. 79v**. იხ. სიტყუა; შდრ. პირუტყუებრ, პირუტყუებრი, უპირუტყუჱსი.

**პირუტყუებრ** პირუტყვივით: „რაჲსა პირუტყუებრ შეკრბეს ნათესავნი?“ **იპ. რომ.-კურთხ. მოხ. 186,10**. იხ. -ებრ; შდრ. პირუტყუ.

**პირუტყუებრ-ი** პირუტყვის მსგავსი: „მახლობელ არს ბუნებასა მას პირუტყუებრსა“ **გრ.-ნოს.-კაც. აგებ. 181,17**. იხ. პირუტყუებრ.

**პირლო** «გოდოლი», სვეტი: „იხილა შორით პირლოჲ, რომელ არს გოდოლი“ **მ. ცხ. 206v**.

**პირშუენიერ-ი** ლამაზი: „რამეთუ დედაკაცი პირშუენიერი ხარ“ O, **დაბ. 12,11**; „მოჰგუარეს მას ცოლად დედაკაცი ვინმე პირშუენიერი“ **ლიმ. 52,26**. იხ. შუენიერი.

**პირშუენიერება** მოწონება, სიკეკლუცე: „რომელთა-იგი ჰნებავს პირშუენიერებაჲ ჴორცითა“ **გალ. 6,12**; „გონებასა თჳსსა გამოიწერნ პირშუენიერებასა დედათასა“ **მ. სწ. 246,11**. იხ. შუენიერება.

**პირ-ჯსნა** იხ. პირის-ჯსნა.

**პიტაკ-ი** «ქარტა დაწერილი»: „ჰპოოთ პიტაკი სასთუნალსა ქუეშე ჩემსა, რომელ არს ქარტაჲ დაწერილი“ **მ. ცხ. 187v**.

**პიტალო**: „ვპოვე ადგილი, რომელი მოქმნილ იყო პიტალოჲთა“ Ath.—**11,189r**.

**პიტიახშ-ი, პატიახში** ქვეყნის გამგებელი, ერისთავი: „ქარად სამეფოდ წარემართა ვარსქენ პიტიახში“ **შუშ. I 7**; „ვითარ აღდგა პიტიახში, გჳწოდა ჩუენ“ **შუშ. IV 8**; „დაჲ მისი ხუარანძე მისცა ბაკურს, პატიახშსა სომხითისასა, ცოლად“ **ქ. ცხ. 183,9**.

**პიტნაკ-ი** mentha, menta: „ათეულსა აღიღებთ პიტნაკისასა და ტეგანისასა და ყოვლისა მხლისასა“ **ლ. 11, 42**; „აჰა ესერა... პიტნაკი და ზაფრანი“ **ბ. კეს.-ექუს. დღ. 64,17**.

**პიშუ-** იხ. შეპიშუება.

**პკურება** «მიპკურება», «სხურება», «შესხურება», «მისხურება»: „აპკუროს სისხლისა მისგანი შჳდგზის თითითა თჳსითა“ M, **ლევიტ. 4,6**; „აპკუროს თითითა“ pb.,—„მიასხუროს ზეთისაგან თითითა თჳსითა“ G, **ლევიტ. 14,16**; „აპკუროს (შეასხუროს G) შჳდგზის წინაშე ღმრთისა“ M, **ლევიტ. 4,17**; „აპკუროს სახლსა მას“ pb.,—„ასხუროს სახლსა“ G, **რიცხ. 19,18**; „აპკურე მთათა ზედა, და აღმოაცენეს თივაჲ პირუტყუთათჳს“ **მ. ხწ. 66,23**; „უკუეთუ მყის ძმარი ეპკურის მათ ზედა, კუალად ცხოვნდიან იგინი“ **ბ. კეს.-ექუს. დღ. 120,3**.

**პკურება** სხურება: „წყალი პკურებისაჲ არა ეპკურა მას ზედა“ G, **რიცხ. 19,13**. იხ. დაპკურება, მიმოდაპკურება, მიპკურება, მოპკურება, საპკურებელი, შეპკურება.

**პლაკ-ი** ლორფინი, ფიცარი: „კეცსა მას ქუეშე იპოა პლაკი მარმარილოჲსაჲ“ Ath.—**11,189r**.

**პლაკუნტ-ი** კრენდელი: „მიყიდე მე პლაკუნტი, და მან უყიდის“ **მ. ცხ. 378v**.

**პოდირე, პოდერე, პუდერე** კაბა, გრძელი სამოსელი: „შეჰმოსეთ მაგას პოდირჱ“ O, **ზაქ. 3,4**; „რომელსა ემოსა პოდერე (პუდერე O)“ I, **ეზეკ. 9,11**.

**პოვნა, პოვნება**, ყოფნა, აღმოჩენა, ნახვა: „იპოვა მიდგომილ“ **მთ. 1,18**; „ესოდენი სარწმუნოებაჲ მიპოვნიეს“ **მთ. 8,10**; „არას ვპოებ ბრალსა კაცისა ამის თანა“ **ლ. 23,4**; „მარჯუენემან შენმან პოვნეს ყოველნი მოძულენი შენნი“ **ფს. 20,9**; „არა იპოვების საშჯელსა მისსა სიცრუვჱ“ O, **I ეზრა 4,40**; „კარნი არა იპოვნეს ბაგასა“ O, **ამბ. 3,17**; „რაჲთა პოონ რაჲმე სიტყუაჲ მის თანა“ **ლ 20,20**; „მცირედნი არიან, რომელნი ჰპოებენ მას“ **მთ. 7,14**; „სხუასა პოვნებად ვერ შემძლებელ ვართ“ Ath.—**11,258r**.

**პოვნა** აღმოჩენა, შეძენა: „მრავალნი არიან, რომელ შეჰრაცხეს სესხი ვითარცა პოვნაჲ“ O, **ზირ. 29,4**; „პოვნაჲ... სამშჭუალთაჲ“ **კ. იერ-პოვ. სამშ. 243,9**.

**პოვნებულ-ი, პოვნილ-ი** ნაპოვნი: „ჩემგან ნაყოფი შენი პოვნებულ არს“ O, **ოვსე 14,9**; „მრწემი იგი სარწმუნოვებითა მარჯულ ქრისტესა პოვნილ“ **იპ. რომ.-კურთხ. ისაკ. და იაკ. 48,1**. იხ. მომპოვნებელი, მოპოვნება, მპოვნელი, პოვნიერი, საპოვარი, ღონის-პოვნა.

**პოვნიერ-ი** მფლობელი, პატრონი: „რომელნი-იგი პოვნიერნი იყვნეს დაბნებისანი, გინა სახლებისანი, განჰყიდდეს“ **საქ. მოც. 4,34**.

**პოვნიერ-ი ჴელითა** შემძლებელი: „უკუეთუ არავინ იყოს თჳსი და პოვნიერ იყოს ჴელითა და ეპოოს მას კმად საჴსარი მისი“ G, **ლევიტ. 25,26**; „უკუეთუ პოვნიერ იყოს ჴელი მწირისა“ G, **ლევიტ. 25,47**. იხ. პოვნა; სიტყუაპოვნიერი.

**პოზან-ი** «ცმელი»: „დაყო პოზანმან პირი მისი“ M,—„შეიყენა ცმელი ალისა ზედა“ G, **მსჯ. 3,22**.

**პოლოტიკ-ი** ფოლადი: „იყო შორის ერსა მას ჰურიათასა ჴრმალი იგი პოლოტიკი—საველე“ **ს.-გაბ.-მოც. საჴს. 93,43**.

**პონტო**: „მკჳდრნი... ჰურიასტანისანი და პონტოჲსანი“ **საქ. მოც. 2,9**.

**პორფირ-ი** «ძოწეული»: „დაჰბურონ მას ზედა სამოსელი ყოვლად პორფირი“ G,—„დასდვან ყოვლად ძოწეული სამოსელი“ pb., **რიცხ. 4,7**; „თჳნიერ მანიაკებისა და პორფირებისა“ G,—„თჳნიერ მანიაკებისა მის... და სამოსლისა ძოწეულისა“ M, **მსჯ. 8,26**; „დედაკაცი... მოსილი სამოსლითა პორფირითა“ **ლიმ. 21,29**.

**პორფირონ-ი**: «ძერძერუკი» „არა შჭამნეთ... ოფოფი და პორფირონი“ G,—„არა სჭამო... ოფოფი და ძერძერუკი“ pb., **II შჯ. 14,17**.

**პოხა** საზრდოობა, კვება: „ყრმაჲ იპოხებოდა მამადედათა მისთა თანა“ **მრთ. A, ანტ. დ. 19v**; „პოხდა ყრმასა მას ვიდრე განყენებადმდე ძუძუჲსა“ O, **I მფ. 1,23**; „დედამძუძე... ზრუნვით პოხნ ყრმათა მათ, რომელნი ერწმუნნიან“ **მ. ხწ. 301,28**; „რამეთუ (მცენარჱ) იზარდების და იპოხების“ **გრ. ნოს.-კაც. აგებ. 222,28**.

**პოხილ-ი** «ზრქელი», «მართებული», «მსუქანი»: „ზროხანი მათნი პოხილ (ზრქელ Ⴂ) არიან“ **ფს. 143, 14**; „კუროთა პოხილთა მომიცვეს მე“ Ⴂ,—„კუროთა მართებულთა მომიცვეს მე“ Ⴚ, **ფს. 21,13**; „ძოვდეს საცხოვარი შენი... ადგილსა პოხილსა და ფართოსა“ I, **ეს. 30,23**; „პოხილთა დაჰკლავთ“ pb.,—„მსუქანსა მას დაჰკლევდი“ O, **ეზეკ. 34,3**. იხ. განპოხება, დაპოხება, მპოხელი, პოხიერი, სიპოხე.

**პოხიერ-ი** ნოყიერი, მსუქანი: „იპყრა თავი შენი... უფროჲსლა პოხიერთა ზედა ჭამადთა“ **მ. ცხ. 281r**. იხ. პოხა.

**პრაკ-ი** მაღნარი, ტევრი: „არიან რაჲმე პრაკნი რტოწულილნი“ **ფიზ. III 14**.

**პრაკმაღალ-ი** მაღალი ტევრი: „რომელნი იწოდებიან პრაკმაღალნი“ **ფიზ. III 15**. იხ. მაღალი.

**პრასა** porrum: „ვჭამდით... პრასასა და ხახუსა და ნიორსა“ G, **რიცხ. 11,5**.

**პრასტიონ-ი** ნავთსადგური: „ნეტარი თუ განჰვლიდა... პრასტიონსა ერთსა“ თუ **552**.

**[პრატაკ-ი]** იხ. მეპრატაკე.

**პრაქს-ი** „საქმე მოციქულთა“.

**პრიმიკიორიოს-ი**: „რავდენ არს ესე პრიმიკიორიოსი მჴედართა უხუცჱსი“ Sin.—**11,248r**.

**პროედროს-ი, პროიდროს-ი** „ესე ანდერძი მე, ივანე პროედროსმან... დავწერე“ **A—484,315r; 324r**.

**პროტ-ი** არქიმანდრიტი ათონისა: „არცა პროტი, არცა სხუანი მამასახლისნი... არარას იქმოდეს“ **ო.-ე. 41,29**.

**პროტარხონის-ი, პროტარხოს-ი:** „ივანე პროედროსმან, ძემან ლიპარიტ ერისთავთა ერისთვისამან პროედროსისა და პროტარხონისამან, დავწერე“ A—**484,315г; 324г.**

**პროტიკტორ-ი:** „წარკუეთონ თავი მისი ჭრმლითა მინოკიანეს მიერ პროტიკტორისა“ H—**341,54.**

**პუდერე** იხ. პოდირე.

**პურ-ი** «ჭუეზა»; «ტაძრობა», «სმა», სადილი, წვეულება, ლხინი: „რომელსა აქუს ხუთი პური ქრთილისაჲ“ DE,—„რომელსა აქუს ხუთ ჭუეზა ქრთილის“ **ი. 6,9;** „დააწო პური შენი ძმარსა“ O, **რუთ 2,14;** „უმჯობჱს არს მცირედი პური გემოჲთ და მშჳდობით“ O, **იგ. სოლ. 17, 1;** „უყუარს ზემოჯდომაჲ პურსა ზედა“ DE,—„უყუარნ მჯნის-თაობაჲ ტაძრობასა“ C, **მთ. 23,6;** „მოვიდეს ორნი პურსა მას, რომელი მზა უყო ესთერ“ O,—„მოვიდეს ორნივე სმასა მას, ვითარცა-იგი თქუა ესთერ“ M, **ესთერ 5,5;** „კაცმან ვინმე ყო პური დიდი და უწოდა მრავალთა“ **ლ. 14,16;** „პურად-ვიჩინე და მოვედ“ **თომა მოც. 18,30;** „ყო პური დიდი იოაკიმე“ **ლშობ. 186,19.** იხ. საპურე.

**პურად მისრულ-ი** სტუმარი: „დააშრვის პურად მისრული იგი მოკლებითა საჭმრისაჲთა“ **ბ. კეს.-ექუს. დღ. 122,32.**

**პურად ძჳრ-ი** ძუნწი: „პურად ძჳრსა უდრტჳნავენ ქალაქი“ O, **ზირ. 34,29.**

**პურად უხუ** ხელგაშლილი: „პურად უხჳ აკურთხონ ბაგეთა“ O, **ზირ. 34,28.**

**პურისა დამზადება** წვეულების გამართვა: „დაუმზადა ლევი პური დიდი“ **ლ. 5,29.**

**პურისა უფალ-ი** «მთავარი ტაძრისა», მასპინძელი: „აღმოიღეთ და მოართუთ პურისა უფალსა (+და მთავარსა ამის ტაძრისასა C)“ DE, **ი. 2,8.** იხ. მეპურე.

**პურის-თხოა** თხოვნა პურისა: „კაცსა მდიდარსა პურის-თხოაჲ არა ჰშუენის“ **მ. სწ. 159,9.** იხ. თხო(ვ)ა.

**პურის-მთხოელ-ი** მათხოვარი: „სინანული მსგავს არს გლახაკსა პურის-მთხოელსა“ **მ. სწ. 58,15.** იხ. მთხოელი.

**პურის-მოქმედ-ი** მეპურე: „განუყო... პური ერთი პურის-მოქმედთაგან“ M, **I ნშტ. 16,3.** იხ. მოქმედი.

**პურის-მტე** «მეოხნე», «მწყობრი»; თანამესუფრე, ერთად პურის მჭამელი, წვეული: „უბრძანა მათ დასხდომაჲ მათი ყოველთაჲ პურის-მტედ-პურის-მტედ“ DE,—„უბრძანა მათ ინაჭით დასხდომაჲ ყოველთაჲ მეოხნედ-მეოხნედ“ C, **მრ. 6,39;** „დასხდა მწყობრად-მწყობრად“ DE,—„ინაჭ-იდგეს პურის-მტებმან“ C, **მრ. 6,40;** „კაცნი მართალნი იყვნენ პურის-მტედ შენდა“ **ზირ. 3,22;** „შენ პურის-მტჱ იყო ტაბლასა ჩემსა მარადის“ O, **II მფ. 9,7.** იხ. მტე.

**პურის-რთვა** პურის ჭამა: „პურის-ირთო იგი“ O, **II მფ. 11,13.** იხ. რთვა.

**პურის-რთვა** ჭამა: „მარადის პურის-რთვაჲ მეფისაჲ (მოელო)“ **II მფ. 9,13.** იხ. რთვა.

**პურის-ჭამა** «სადილობა», სადილი: „უკჳრდა, რამეთუ პირველად არა დაიბანა ვიდრე პურისა ჭამადმდე“ DE,—„უკჳრდა, რამეთუ პირველად არა იბანა ვიდრე სადილობამდე“ C, **ლ. 11,38;** „აღდგა ანნა შემდგომად პურის-ჭამისა“ O, **I მფ. 1,9.** იხ. ჭამა.

**პჳთონო, პითონ-ი** ბილწი, «მისნობისა», არაწმინდა: „ძესა მისსა უხუცჱსსა სული პჳთონოჲ აქუს მის თანა“ **ი. მოც. 73,17;** „(მჴევლისა) თანა იყო სული პითონი, რომელ არს მისნობისაჲ“ **საქ. მოც. 16,16.**

**პყრობა** «ქონება», «შებმის ყოფა»; ჭერა, აღება, შეკვრა: „ვითარცა წინაწარმეტყუელი უპყრიეს“ DE,—„წინაწარმეტყუელად აქუნს“ C, **მთ. 21,26;** „აღვიდე ფინიკსა და ვიპყრა სიმაღლე მისი“ M,—„აღვჴდე ფინიკსა იმას და შებმა უყო სიმაღლესა მისსა“ O, **ქებ 7,8;** „ვითარ-იგი მტკიცედ ეპყრა მას პეტრე“ **საქ. მოც. 3,11;** „იპყრობენ ქუეყანასა“ O, **იგ. სოლ. 8,16;** „ეპყრა ჴელი მისი“ **თომა მოც. 17,17;** „უპყრნა წუერნი გრიგორისნი... და უწყალოდ დაჰფხურიდა მჴცეთა მისთა“ **ფლტკ. 145,13;** „იპყრა კარითი და სიძნელენი მისნი შეიცვნა“ **იერემ. 48,41;** „იპყრენ ყოველნი ძნელოვანნი შენნი“ O, **ნაუმ 3,14;** „ძელისა სათხეპელთა უპყრობდეს ზღუდეთა მისთა“ O, **I ეზრა 6,9.**

**პყრობა** «მკჳდრობა», ქონება, მამული: „ყოველსავე ქუეყანასა, რომელი გიპყრიეს თქუენ“ pb.,—„ყოვლისა ადგილისათჳს მკჳდრობისა თქუენისა“ G, **ლევიტ. 25,24.**

**პყრობილ-ი** დაჭერილი, შეპყრობილი, პატიმარი, «შებორკილებული»: „რომელთანი პყრობილ ჰყვნეთ, პყრობილ იყვნედ“ C, **ი. 20,23;** „ისმენდეს მათსა პყრობილნი იგი სხუანი“ **საქ. მოც. 16,25;** „უბრძანა ყოველთა მათ პყრობილთაჲ განჴსნაჲ“ **პავლე მოც. 53,29;** „რაჲთა შეისმინოს ლოცვაჲ პყრობილთა მისთაჲ“ Ꮯ,—„რაჲთა შეისმინოს სულთქუმაჲ შებორკილებულთაჲ“ Ꮃ, **ფს. 101,21.** იხ. ადგილ(ის)-პყრობა; ა(ღ)პყრობა, გამოპყრობა, დანაპყრობი, მიპყრობა, გამოპყრობა, განპყრობა, გარემოპყრობილი, გულპყრობა(-ილი), დაპყრობა, დასაპყრობელი, დაუპყრობელი, თჳთმპყრობელი, კლიტეთ-მპყრობელი, მე(ე)რთისა-მპყრობელი, მესაპყრობილე, მოპყრობა, მპყრობელი, პატივ(ის)-პყრობა, პყრობილება, საპყრობილე, შეპყრობა, წარმოპყრობა, წარპყრობა, ჴელ(ით)-პყრობა, ჴელისა-პყრობა.

**პყრობილება** საპყრობილე: „წარუდგინენით თავნი თქუენნი... მოთმინებითა მრავლითა... პყრობილებათა შინა და შფოთებათა“ **II კორ. 6,5.**

## ჟ

ჟან, ქართული ანბნის მე-18 ასო, რიცხვითი მნიშვნელობა—90.

**ჟამ: ჟამ ერთ** ცოტა ხნით: „რომელთა-იგი ჟამ ერთ ჰრწამნ და ჟამსა განსაცდელისასა განდგიან“ **ლ. 8,13;** „რამეთუ ჟამ ერთ ფართოებასა იყვნეს“ **მრთ.** D, **ს. გაბ. მოც. საკ.;** „ლეკუ ლომის დან, ჟამ ერთ მეუფედ“ **იპ. რომ.-კურთხ. მოხ. 182,18.**

**ჟამ ერთცა** ცოტა ხნითაც: „ჟამ ერთცა არა თავსვიდევით დამორჩილებაჲ“ **გალ. 2,5.**

**ჟამ რავდენადმდე** ცოტა ხნით: „განეშორა მას ვიდრე

ჟამად რავდენადმდე" O,—„განეშორა მას ვიდრე ჟამად რაოდენადმე" DE, **ლ. 4,13.**

**ჟამ რავდენმე:** „გარნა თუ შეთქუმით რაჲ ჟამ რავდენ-მე" **I კორ. 7,5.**

**ჟამ-ი** «დღე», საათი, სეზონი; დრო: „აღივსნეს ჟამნი შობისა მისისანი" DE,—„აღივსნეს დღენი შობისანი" C, **ლ. 1,57;** „ოდეს იყო ჟამი, დაჯდა" **ლ. 22,14;** „სიგრძჱ ჟამთაჲ და წელნი ცხოვრებისანი" O, **იგ. სოლ. 3,16;** „ექუს ჟამითგან" DE, **მთ. 27,45;** „მეცხრესა ოდენ ჟამსა ჴმა-ყო იესუ" **მთ. 27,46;** „ჟამი ესე ზამთარი არს" O, **I ეზრა 9,11;** „ყოვლისათჳს ჟამი არს" O, **ეკლ. 3,1;** „საყჳრ-მან... ჴმა-ყვის ჟამსა ბრძოლისასა" **მ. სწ. 17,37.**

**ჟამ-ი დროჲსა-ჲ** ვადა: „რაჲთა ჟამი დროჲსაჲ მოსცეს მას" **დან. 3,16.**

**მცირედ ჟამისა** ხანმოკლე: „შენი ჴელმწიფებაჲ მცი-რედ ჟამისაჲ არს" **გ˝ი 260r.**

**ჟამითგან ჟამადმდე** დროდან დრომდე: „მეექუსჱ ნაწი-ლი დორაკისაჲ ჟამითგან ჟამადმდე სუემდი მას" O, **ეზეკ. 4,11.**

**[ჟამ-ი]** იხ. არაჟამი, გრძელჟამი, გრძელჟამეულობა, მეჟამე, მჟამობელი, მრავალჟამეული, მყოვარ-ჟამობა, ჟამ-ყოფა, უჟამო.

**ჟამად-ჟამად** დრო და დრო; დროებით, ერთ დროს: „ჟამად-ჟამად უახლჱსი ნაყოფი გამოიღის" **მრთ. S, კ. იერ.-მარტჳლ. 188,21;** „ჟამად-ჟამად შეკრიბნე იგინი" **I, ეს. 60,22;** „ვიჟამეთ შესლვად" **ლიმ. 36,31;** „მიჟა-მე მე პატრიაქისაგან?" **ლიმ. 65,4.**

**ჟამება** ნებართვა შესვლაზე: „ვითარ მიბრძანებ მე ჟა-მებასა?" **ლიმ. 65,5.**

**ჟამეულ-ი** იხ. ჟამი; შდრ. მრავალჟამეული.

**ჟამიერ-ი** დროებითი, წარმავალი: „მეუფედ განჩინებუ-ლი ზეცით, ქუეყანისაჲ და ზეცისაჲ, ჟამიერი და უკუდა-ვი" **გრ. ნაზ.-297,28;** „არა უჴმს მას სივრცე ჟამიერი სლვასა თჳსსა" **ბ. კეს.-ექუს. დღ. 37,11;** „იგი ხოლო უჟა-მო და ყოველნი ჟამიერ" **ბალ. 59,34;** „ცხორებაჲ შენი ჟა-მიერ არს" **მ. სწ. 253,32.** იხ. ჟამი.

**ჟამითი-ჟამად** დროდან დრომდე, დროგამოშვებით: „ჟამითი-ჟამად შჭამდე მას" O, **ეზეკ. 4,10;** „ღმერთი მომიძღუანებს მე ჟამითი-ჟამად საზრდელსა" **მარკ. 250r.**

**ჟამისა გამოფრდა** იხ. გამოფრდა.

**ჟამისად** დროებით: „მიიღე ესე, მამაო, ჟამისად" Ier.—**36,8v.**

**ჟამის-მწირველ-ი** მწირველი: „რომელთა (ცოდვილთა) არა ესხნენ მოურავნი... და ჟამის-მწირველნი და მეედრებელი მათთჳს" H—**622,36r.**

**ჟამის-წირვა** ლიტურგია: „აღასრულებს ჟამის-წირვა-სა სამ ჟამს" **ლიმ. 11,5;** „მოიწია ჟამი ჟამის-წირვი-საჲ" **ი.-ე. 33,15.** იხ. წირვა.

**ჟამობა** გალობა: „გულს-მოდგინედ მეტყუელებნ ჴმასა თჳსსა და აშუენებნ ჟამობასა,— დაატკბობნ გალობასა" **მ. სწ. 246,29.** იხ. ჟამი, საჟამობელი.

**ჟეჟთა** იხ. ზესთა, ზეშთა.

**ჟერა** ჟღერა: „ჟერად ეტლთაჲ" O, **IV მფ. 7,6;** „გამო-ცდაჲ ოქროჲსაჲ, გინა თუ ჟერაჲ ვეცხლისაჲ" Ath.—**17,344v.** „უსწრობდა ჟერაჲ იგი ეჟუანთაჲ" Ath.—**11,9v.**

**ჟივილ-ი** ტირილი: „ყრმანი ჩჩჳლნი ჟიოდეს და ეძი-ებდეს მშობელთა თჳსთა" H—**341,643.**

**[ჟლითვა]** იხ. დაჟლითვა.

**ჟოლა** «თჳთმავალი ლეღოვანი»: „ვითარცა ჟოლა, რომელი მინდორთა ზედა სიმრავლითა არს" pb.,—„(მისცა)... ვითარცა თჳთმავალი ლეღოვანი ველსა სიმრავლითა" O, **III მფ. 10,27.**

**ჟო[რ]ჟარაკ-ი** «ზვარაკი», ხბო: „მეყვის დღესა ერთსა ჟო[რ]ჟარაკი და ექუსი ცხოვარი რჩეული და ერთი წე-ლიწადეული კრავი" O,—„იყვნენ განმზადებულნი ჩემდა ყო-ველსა დღესა ზედა ზუარაკი ერთი" pb., **ნეემ. 5,18.**

**ჟუჟლა** ზუზლა, თხრამლი, ბალღამი: „განბანეს გუამი წმიდისაჲ მის მატლთაგან და ჟუჟლათა", **შუშ. 52,3.**

**ჟღავილ-ი** «შფოთი», მღელვარება: „იხილა ჟღავი-ლი... ფრიად" C,—„იხილა შფოთი... ფრიადი" **მრ. 5,38;** „ესმა ერისა ჟღავილი" H—**341,584;** „სადა არა არს ჟღავილი და ანბოხებაჲ?" Ath.—**17,327r.** იხ. აღჟღავილი.

**[ჟღლემა]** იხ. დაჟღლემა.

## რ

**რ**, რაე, ქართული ანბნის მე-19 ასო, რიცხვითი მნიშვნელობა—100.

**რა** რა (კითხ. ნაცვალსახელი); «ვითარ»: „რაჲ გი-ყავ შენ, ანუ რა შეგაწუხე შენ, ანუ რა გაურვე შენ?" O, **მიქ. 6,3;** „რაჲ თქჳან კაცთა ჩემთჳს?" **მრ. 8,2;** „რასა (ვითარ DE) ჰგონებთ თქუენ?" **მთ. 21,28;** „რასა ჰზამთ (იქმთ C)?" **მრ. 11,5;** „ძენი თქუენნი რაჲთა განა-სხმენ?" **ლ. 11,9;** „რაჲსა გამოხუედით... ხილვად?" **მთ. 11,7;** „რაჲთა ვცნა ესე?" DE, **ლ. 1,18;** „რას ძჳრის-საქმესა შესწამებთ კაცსა მაგას?" **ი. 18,29;** „რად ზრახავთ ძჳრსა გულთა შინა თქუენთა?" **მთ. 9,4.**

**რაჲ-მე:** „რაჲ-მე უკუე მწიგნობართა თქჳან?" **მთ. 17,10;** „რასა-მე ვამსგავსო ნათესავი ესე?" **მთ. 11,16;** „რად-მე, უფალო, დასდეგ შორს?" **ფს. 9,22;** „კაცსა მოშურნესა რად-მე უცს ფასი?" O, **ზირ. 14,3.**

**რაჲ-ღა:** „რაჲ-ღა მაკლს მე?" **მთ. 19,20;** „რასა-ღა გჳჴმან მოწამებ?" C, **მრ. 14,63.**

**რა** (მიმართ. ნაცვალსახელი): „იგულეთ, რაჲ-ეგე გესმის" C, **მრ. 4,24;** „იხილეთ, რაჲ-ესე გესმის" **მრ. 4,24;** „რაჲ-იგი ყო დავით" **მთ. 12,3;** „ნუ ჰზრუნავთ, ვითარ ანუ რასა იტყოდით" **მთ. 10,19;** „არცა უწყი, რა-სა-ეგე შენ იტყჳ" **მრ. 14,68;** „უკუეთუ ჰყოფდეთ, რასა-ესე მე გამცნებ თქუენ" **ი. 15,14.**

**რაჲმცა** რომ: „რაჲცა გნებავს, რაჲმცა გიყვეს თქუენ კაცთა?" **მთ. 7,12.**

**რაჲცა** რაც, «რომელი»: „განყიდა ყოველივე, რაჲცა აქუნდა" **მთ. 13,44;** „რასაცა იგი იქმს, მისა მსგავსადცა

**სადგმელ-ი** საკერებელი: „დაადგის სადგმელი ნახევისა უმურკველისაჲ“ **მთ. 9,16.**

**სადგმელ-ი იქცევის-ი** «იქცევისი», ფოჩი: „სადგმელთა იქცევისთა ნუ დაადგამ ოთხთავე კიდეთა სამოსლისა შენისათა“ M,—„იქცევისნი უქმნე თავსა შენსა ოთხთა ზედა ფესუთა სამოსლისა შენისათა“ G, **II შჯ. 22,12.** იხ. დგმა.

**სადგმელ-ი** სადგომი, დასადგმელი, დასახურავი: „სადგმელი ფერჴთა უფლისა ღმრთისა ჩუენისათა“ M, **I ნშტ. 28,1**; „დადგეს სადგმელსა თჳსსა“ **A—646 II ნშტ. 30,16**; „რომელნი იქმან სადგმელებსა ყოველსა თავსა ყოვლისა ჰასაკისასა გარდაქცევად სულთა“ O, **ეზეკ. 13,18.** იხ. დგმა.

**სადგომელ-ი** «ხარისხი», საფეხური, «დგომა», «დასადგომელი»: „წჳვნი მისნი მარმარილოჲსანი დამტკიცებულ ზედა სადგომელთა ოქროჲსათა“ O,—„წჳვნი მისნი... მარმარილოჲსანი, დაფუძნებულნი ხარისხსა ზედა ოქროჲსასა“ M, **ქება 5,15**; „დადეგ სადგომელსა შენსა“ I,—„დადეგ დგომასა ზედა შენსა“ pb., **დან. 10,11**; „მეფე დგა სადგომელსა თჳსსა“ M, **II ნშტ 23,13.** იხ. დგომა.

**სადგურ-ი** «სავანე», «საბანაკე», ბუნაგი, სადგომი, ბინა, ბუდე, ფარეხი, «ბაკი»; ადგილი, მდგომარეობა, თანამდებობა: „სახლსა მამისა ჩემისასა მრავალ სადგურ არს“ C,—„სახლსა მამისა ჩემისასა სავანე მრავალ არიან“ DE, **ი. 14,2**; „წარვედით... სახლსა მას, რომელი მოეცა ჩუენდა... სადგურად ჩუენდა“ **Sin.—6, 134v**; „ესე არიან სადგურნი (საბანაკენი pb.) ძეთა ისრაელისათანი“ G, **რიცხ. 33,1**; „ლეკუნი ლომთანი... სადგურთავე თჳსთა დაადგრიან“ **ფს. 103,22**; „დაავიწყდა სადგური მათი“ O, **იერემ. 50,6**; „რაჲთამცა სცა საზრდელი ვირთა სადგურსა ზედა“ O, **დაბ. 42,27**; „მფრინველთა ცისათა სადგური“ **მთ. 8,20**; „მოივლინა (კანჯარი)... მთათაგან სადგურით თჳსით“ **ფლკტ. 143,12**; „ვითარცა მგელი რაჲ მიეტევებინ სადგურხა კრავთასა“ **მსკ. 29,22**; „იყოს კრეტი საძოვარ სამწყსოთა და სადგურ ცხოვართა“ O,—„...და ბაკ ცხოვართა“ pb., **სოფ. 2,6**; „ცნა კაცადკაცადისა მათისა სადგური წინაშე მეფისა და ძისა მისისა“ **ბალ. 27,27**; „ცნა სადგური მზარდულისა მის წინაშე ძისა მეფისა“ **ბალ. 27,29.**

**სადგურ-ი ყოველთა-ჲ** ქარვასლა; სასტუმრო: „მოიყვანა იგი ყოველთასა მას სადგურსა“ **ლ. 10,34.** იხ. დგომა; შდრ. ნავთ-სადგური, ნავის-სადგური.

**სადედაკაცო** დედაკაცისა, ქალისა: „არა იყოს საჭურველი მამაკაცისაჲ დედაკაცისა ზედა“ G, **II შჯ. 22,5***. იხ. კაცი.

**სადედო** დედაკაცისა: „ვისი არს მაფორი ისი სადედოჲ, რომელი ჰკიდავს?“ **მ. ცხ. 162r**; „წარვიდა მონასტერსა სადედოსა“ **მ. ცხ. 123v.** იხ. დედა.

**სადედოფლო** დედოფლისა: „ნუ წარსწყმედ სახლსა ამას სადედოფლოსა“ **შუშ. V 20.** იხ. უფალი.

**სადევე** ალვირი, ავშარა: „მიუშუა ლაგმისა სადევეთა... ვიდრეცა უნდეს და ვიდოდის“** **215r**; „რაჲამს იყვნეს სადევენი ბერძენთა მეფობისანი ჴელთა მისთა“** **145v**; „სადა არს პირი საშინელი, რომელსა ვითარცა სადევითა ღრუბელნი გეპყრნეს“ **მრთ. D, ოქრ.-პეტრე და ელია 327,**

* მაგალითი შეცდომითაა მოტანილი (რედ.).
** წყარო დასახელებული არ არის (რედ.).

**სადიაკონე** სადიაკვნო: „დაესუენა გუამი მისი სადიაკონესა შინა“ **მ. ცხ. 179r.** იხ. დიაკონი.

**სადიასპანო** სამოციქულო, საშიკრიკო: „წარმოჰმართა სადიასპანოჲთა ცხენითა მონაჲ თჳსი“ **შუშ. II, 5.** იხ. დიასპანი.

**სადიდებელ-ი**: „სადიდებელ არიან მეგობარნი შენნი“ **ფს. 138,17**; „განვაწესეთ საჴსენებელი წმიდისა შუშანიკისი სადიდებელად... ღმრთისა“ **შუშ. XX, 7.** იხ. დიდი.

**სადილ-ი** «სამხარი»: „სადილისა ჟამი არს“ O,—„სამხრისა ჟამი არს“ **pb., დან. 13,13**; „ოდეს ჰყოფდე შენ სადილსა, ხადე“ **ლ. 14,13**; „ოდეს ჰყოფდე სადილსა, გინა სერსა, ნუ ხადი მეგობართა შენთა“ **ლ. 14,12.** იხ. დილა; სასადილო.

**სადილება, სადილობა**: „ისადილებს მუნ“ O, **დაბ. 43,25**; „მოვედით და ისადილენით“ **ი. 21,12.**

**სადილობა** «პურისა ჭამა»: „უკჳრდა, რამეთუ პირველად არა იბანა ვიდრე სადილობამდე“ **ლ. 11,38**; „დასხდეს სადილობად“ **ი. მოც. 70,19.** იხ. დილა.

**სადინელ-ი**: „ქუეყანაჲ ყოველი ღრუჲ არს და წყალი ვალს მას შინა კიდეთაგან ზღჳსათა, სადინელთაგან დაფარულთა“ **ბ. კეხ.-ექუს. დღ. 61,25**; „გიხილავს ქუეყანის-მოქმედთაჲ, განაგნიან რაჲ სადინელნი წყალთანი“ **გრ. ნოს.-კაც. აგებ. 228,2.** იხ. გამოსადინელი, წყალთ-სადინელი.

**სადმე** იხ. სადამე.

**სადღესასწაულო** საეკლესიო წიგნი, დღესასწაულებისათვის შერჩეული საკითხავებით საღვთო წერილიდან. იხ. სასწაული.

**საებგურო** საყარაულო, საზვერავი, «სამსტურო»: „გოდლითგან საებგუროჲთ ვიდრე ქალაქამდე მათ ძნელთა“ **O IV მფ. 17,9**; „წარიყვანა იგი აგარაკად საებგუროდ თხემსა ზედა გამოთლილისასა“ G, **რიცხ. 23,14**; „საებგუროჲთ მისით მოგიწოდე შენ“ O,—„სამსტუროთაგან მისთა გიწოდებენ“ **pb., ეს. 41,9.** იხ. ებგური.

**საეპისკოპოსო, საებისკოპოსო**: „რომელმან-იგი საყდარი საეპისკოპოსოჲ ოცდაცამეტ წელ იპყრა“ **ნრს. 77,10**; „სადა აწ არს ეკლესია საებისკოპოსო“ **ქ. ცხ. 118,11.** იხ. ებისკოპოსი.

**საერთადო** საერთო, საზოგადო: „გან-ღა-იგონნეთ საქმენი სოფლისანი, საკუთარნი და საერთადონი“ **მ. ხწ. 115,25**; „აქამომდე შეყენებულ იყო საპყრობილესა საერთადოსა“ **Sin.—11,38v.** იხ ერთი.

**საერისთაო** თემი, ქვეყანა: „მისცა სამჳკლდე ძესა თჳსსა საერისთაოჲთა მისითა“ **ქ. ცხ. 141,9** იხ. თავი.

**საერისკაცო**: „წარსდგე... სამოსლითა მით მსოფლიოჲთა, საერისკაცოჲთა“ **მ. ხწ. 126,24**; „არა ვთქუათ პირითა ჩუენითა სიტყუაჲ საერისკაცოჲ“ **მ. ცხ. 435v.** იხ. კაცი.

**საერო** ქვეყნისა; საყოველთაო, საზოგადო: „ვერ პოვა ნავი საეროჲ კაზმულად“ **მ. ცხ. 285r**; „იხილა ვინმე დედაკაცი საეროჲ“ **მ. ცხ. 90r**; „მოსენაეთა... მოწაფენი ყოველსავე საეროსა სამსახურებელსა გავიდოდიან“ **ი.-ე. 43,24**; „ზოგჯერ გარე განთხევაჲ უბრძანის და ზოგჯერ საეროსა საჭმელსა თანა ჩასხმაჲ“ **ი.-ე. 40,27.**

**საეროდ** საჯაროდ, საქვეყნოდ: „საეროდ განუტევნა იგინი და ათავისუფლნა“ **მ. ცხ. 223v.** იხ. ერი.

**საეშმაკო** სატანისა: „არს სიბრძნჱ... ქუეყანისაჲ, მშუმინვიერი, საეშმაკოჲ“ იაკ. 3,15. იხ. ეშმაკი.

**საეჭუ** საეჭვო, საგონებელი: „არას უჩუენებდა მას საეჭუსა“ მ. ცხ. 60r; „საეჭჳ არა არს“ A—484, 314r.

**საეჭუელ-ი** არასარწმუნო, საგონებელი: „ერთი მათგანი სარწმუნო არს ჩემ თანა, ხოლო ერთი იგი საეჭუელ არს“ ბალ. 5,35. იხ. ეჭუ.

**ს-ავ** «მოსავ-ყოფა», იმედი, ლოდინი: „ესვიდეს მისდამი კაცნი“ G,—„მოსავ იყვნეს მისა კაცნი იგი“ M, მსჯ. 9,26; „ნუცა ესავთ მთავართა“ O, მიქ. 7,5; „გესვენ შენ“ ფს. 9,11; „მე უფალსა ვესვიდე“ O, მიქ. 7,7; „დაწუხენით... რომელნი ესავთ სიმდიდრესა“ I, ეს. 32,11; „ვესავ ადრე ხილვასა შენსა“ III ი. 1,14; „სრულიად ესევდით მოწევნულსა მას მათსა მადლსა“ I პეტრე 1,13; „ვესავ ღმერთსა“ ი.-ე. 33,1. იხ. მოსავი, მოსავობა.

**სავაზირო** სათათბირო: „არა სავაზიროდ, არცა სამშჯავროდ... არასადა ჴამს მიახლებაჲ“ მ. ცხ. 282r. იხ. ვაზირი.

**სავალ-ი** გზა: „სავალი იყო იგი სამისა დღისაჲ“ O, იონა 3,3; „აღმართა სამისა დღისა სავალსა“ ქ. ცხ. 156,7; „სოფელი იგი არს სიგრძით ოცდახუთისა დღისა სავალი“ H—341, 722. იხ. სლვა; გამოსავალი, წიაღ-სავალი.

**სავანე** «სადგური», სადგომი, ქარვასლა, ბანაკი: „სახლსა მამისა ჩემისასა სავანე მრავალ არიან“ DE,—„სახლსა მამისა ჩემისასა მრავალ სადგურ არს“ C, ი. 14, 2; „სადა არს სავანე შენი?“ ი. 1,38; „იყო გზასა ზედა, სავანესა მას, შეემთხჳა მას ანგელოზი უფლისაჲ“ O, გამოსლ. 4,24; „სადა-იგი იყო პირველად სავანე მისი“ რიფს. 174,2; „განაშუენე ტაძარი შენი, რაჲთა სავანე ყოს მას შინა უფალმან“ მ. სწ. 273,2.

**სავანის დადება** დაბინავება: „დაიდვეს სავანჱ სამ დღე ოდენ“ O, I ეზრა 8,43.

**სავანის-ყოფა** დადგომა, ბინის დადება: „ვიდრეცა მიეყვის დღჱ, მუნცა სავანე-ყვიან“ ხაკ. წიგ. II 56,24; „მერმე წარიღეს მონასტრად, სადა-იგი სავანე-ეყო“ ი.-ე. 48,36. იხ. ვანი.

**სავარცხალ-ი:** „ბრძანა რკინისა სავარცხალთა შექმნაჲ... და სხუაჲ მრავალი სატანჯველად წმიდათა“ ხაკ. წიგ. II 76,5.

**სავარცხალ-ი:** „მიიღე სავარცხალი ესე და დაივარცხნე წუერი შენი“* 283r. იხ. ვარცხნა.

**სავარცხალ-ი:** „სხჳსა თესლისაჲ არს ქეცეანი იგი, ვითარცა ლოფოთქინი და სავარცხალი და კოვზი ზღჳსაჲ“ ბ. კეს.-ექუს. დღ. 97,13.

**საყარძელ-ი** სკამი: „დაუდგეს სავარძელი დედასა მეფისასა“ O, III მფ. 2,19; „აღვიდა ზედა სავარძელთა თჳსთაგან“ ფლკტ. 145,18; „დაჯდა იგი... სავარძელთა ზედა განცხადებულად“ M, ივ. ხოლ. ჟ,14.

**სავაჭრო** «ვაჭრობა», «ვაჭარი», «მოფარდული», «უბანი», ბაზარი, გასაყიდი ნივთები: „წარვიდეს... რომელიმე სავაჭროსა“ DE,—„წარვიდეს... რომელნიმე ვაჭრობად“ C, მთ. 22,5; „დადებად შენდა ვეცხლი იგი ჩემი სავაჭროსა“ DE,—„ვეცხლი იგი ჩემი მიცემად ვაჭართა“ C, მთ. 25,27; „წარვედით სავაჭროდ (მოფარდულთა C) და იყიდეთ თავისა თქუენისა (თქუენდა C) ზეთი“ მთ. 25,9; „სავაჭროჲთ-ღა შევლენედ“ C,—„უბანთაგან რაჲ შევიდიან“ DE, მრ. 7,4; „ჭურჭელი რვალისაჲ მისცეს სავაჭროსა შენსა“ O, ეზეკ. 27,14; „განამრავლებდეს სავაჭროთა შენთა შუვათაგან პილოჲსათა“ I, ეზეკ. 27,15; „სიმრავლისაგან სავაჭროთა შენთაჲსა აღავსენ საუნჯენი შენნი“ O, ეზეკ. 28,16; „იტაცებდა სავაჭროთაგან“ მ. ცხ. 208r; „არასადა ვინ ვაჭართაგანმან დაუტევეს სავაჭროჲ თჳსი, შე-თუ სადმე-ემთხჳის განსაცდელი ავაზაკთა მიერ“... მ. სწ. 107,30.

**სავაჭროთაგან-ი** ბაზრელი, უბნელი, ქუჩისა, მდაბიო: „მოიყვანნეს სავაჭროთაგანნი (სავაჭროთაგან Ⴂ) კაცნი ვინმე ბოროტნი“ საქ. მოც. 17,5. იხ. ვაჭარი.

**საველრებელ-ი** სათხოვარი: „არცა თუ ეგების... მიმოსლვაჲ ჩუენი ზღჳთ და ჴმელით და აფხაზეთს და ქართლს საველრებელთა წიგნთათჳს ბერძენთა მეფეთა წინაშე“ ი.-ე. 52,19; „ქმნა საველრებელი წიგნი მეფისა მიმართ“ Sin.—6, 168r. იხ. ველრება.

**საკენაკე** «საყურძენი», ზვარი, ვენახი: „გამოაგდეს იგი მიერ სავენაკით“ DE,—„განაგდეს იგი გარეშე საყურძენსა მას“ C, მრ. 12,8; „ლეღჳ ვისმე ედგა ნერგი სავენაკესა თჳსსა“ ლ. 13,6; „დავჰნერგენ მე სავენაკენი“ O, ეკლ. 2,4; „დადვა სავენაკე ჩემი განსარყუნელად“ O, იოვ. 1,7; „ესრეთვე ქუეყანაჲ არს... რომელიმე სავენაკე და რომელიმე საყანე“ მ. სწ. 310,5. იხ. ვენაკი.

**სავლტე** იხ. სალტე.

**სავნებელ-ი** საფრთხე: „იჴსნენ ყოველთაგან სავნებელთა“ მსკ. 58,28; „ვინ განწმიდოს თავი თჳსი სავნებელთაგან საქმეთა“ მ. ცხ. 254r; „სავნებელ იქმნის მკითხველთა და მსმენელთა“ იმ. რომ.-კურთხ. ისაკ და იაკ. 56,9.

**სავნო** მავნებელი, საზიანო: „საქმე იგი იყო რაჲმე სავნოჲ და არა სარგებელი“ მ. ცხ. 164v.

**სავსე** «სრული»: „გამოიღებნ: პირველად წუელი, მერმე თავი, მაშინ-ღა სავსჱ იფქლი თავსა მას შინა“ DE,—„გამოიღის ნაყოფი: პირველად თივაჲ, მერმე თავი, მაშინ-ღა სრული იფქლი თავსა მას შინა“ C, მრ. 4, 28; „სავსე წარვედ და ცალიერი შემომაქცია უფალმან“ G, რუთ 1,21; „მარჯუენაჲ მათი სავსე არს ცოდვითა“ O, ეს. 1,4; „რაჲთა სიხარული იგი ჩემი იყოს სავსე“ I ი. 1,4; „შევიდა მუნ შინა სიმწარითა სავსჱ“ შუშ. II 27. იხ. აღსავსება განსავსე, გულსავსე, გულსავსება, გულსავსე-ყოფა.

**სავსება** სრულება, მოუკლებლობა, სისავსე: „უფლისაჲ არს ქუეყანაჲ და სავსებაჲ მისი“ I კორ. 10,26; „ჩემი არს ყოველი სოფელი სავსებითურთ მისით“ ფს. 49,12; „საქმე პირუტყუთაჲ (არს) მარადის მუცლისა სავსებაჲ“ A—35, 103v; „აღიძარნ ზღუაჲ სავსებითურთ თჳსით“ ფს. 97,7; „სავსებისა მისისაგან მოვიღეთ ჩუენ ყოველთა მადლი მადლისა წილ“ ი. 1,16; „ოხრიდეს ზღუაჲ სავსებითურთ“ M, I ნშტ. 16,32; „რომელთა საზრდელი და სამოსელი სავსებით აქუნდა“ ხშკ. 83,16.

**სავსებით** სისრულით: „რაჲთა აქუნდეს სიხარული ჩემი სავსებით თავთა თჳსთა თანა“ C, ი. 17,13; „აღრაცხენ თთუენი შობისა მათისანი სავსებით“ M, იობ 39,2. იხ. სავსე.

**სავსებელ-ი** «სარწყული»: „არცა სავსებელი გაქუს“ DE,—„შენ სარწყული არა გაქუს“ C, ი. 4,11. იხ. ვსება.

* წყაროსათვის აღნიშნული ადგილი დატოვებულია (რედ.).

**სავსედ** იხ. ცრემლსავსედ.

**საზამთრო** ზამთრისა, სუსხიანი: „სოფელი იგი საზამთროჲ“ მრთ. S. ბ. კეს.-40-თჳს 123,5. იხ. ზამთარი.

**საზარელ-ი** საძაგელი, საშინელი: „საკჳრველი და საზარელი იქმნა ქუეყანასა ზედა“ I, იერემ. 5,30; „ესმინოს-მე ვის ესემლევანი საზარელი დიდი“ I, იერემ. 18,13; „ნუ ვის უჩნ საშინელ და საზარელ“ მრთ. S. ოქრ.-მარხ. და ოონ. 100,17; „მომხედა ხედვითა საზარელითა“ მ. ცხ. 312r.

**საზარელება** საძაგელება: „საშინელებანი ქუჩთ და საზარელებანი ზჩთ“ მ. სწ. 124,12. იხ. ზარი, უსაზარელესი.

**საზაფხულო**: „ჯდა ქორსა მას საზაფხულოსა მარტოდ“ M, მსჯ. 3,20; „შევმუსრო სახლი იგი გარემო ფრთეედი სახლსა ზედა საზაფხულოსა“ O, ამოს 3,15. იხ. ზაფხული.

**საზეთე** ჭურჭელი ზეთისა: „რქასა მას საზეთესა არა დააკლდეს“ O, III მფ. 17,14; „მიც... მცირედ ზეთი საზეთესა და ფქვილი საფქვილესა“ მრთ. D, ოქრ.-პეტრე და ელია 321. იხ. ზეთი.

**საზეპურო** საკუთარი, თავისი: „გამოგირჩია... რაჲთა იყო შენ მისა ერად საზეპუროდ“ M, II შჯ. 7,6; „მე მიგცემ შენ სიკიმასა საზეპუროსა ჩემსა უმეტეს ძმათა შენთა“ იპ. რომ.- კურთხ. ისაკ და იაკობ 64,1; „შევიწყნარნა თქუენ ერად საზეპუროდ“ O, I მფ. 12,22. იხ. ზეპური.

**საზომ-ი** «წილი», რიგი, ლარი, ბირთვი; «ნამთაული»: „განუწილა მათ საზომითა დამკჳდრებისაჲთა“ Ⴂ,—„განუყო მათ წილითა მკჳდრობისაჲთა“ ფს. 77,55; „ვიქადოთ... საზომითა მით წესისაჲთა“ II კორ. 10,13; „ვინ დადვა საზომი მისი“ M, იობ 38,5; „რიცხჳ დღეთაჲ და საზომი ჟამთაჲ მისცა მათ“ O, ზირ. 17,2; „ჴელსა მის კაცისასა ლერწამი საზომით ექუს წყრთა წყრთითა და ერთ ციდა“ O, ეზეკ. 40,5; „განზომა ათასი საზომითა მით“ O, ეზეკ. 47,4; „ვინ მოიღო საზომი მის ზედა“ M, იობ 38,5; „გარდაუტევეს საზომი იგი და იყო ოც მჯარ“ საქ. მოც. 27,28.

**საზომით** ზომიერად: „საზომით შეუდვის ქუეშე მისა (ცეცხლი) და არა ფრიად აღუდვის, რაჲთა არა დაილეწოს კეცის-ჭური“ მ. სწ. 309,34; „საზომით ღჳნოჲ სათნო არს საჴმარისათჳს ჴორცთაჲსა“ Ath.—11, 292v. იხ. უსაზომო, წილის-საზომი.

**საზომელ-ი** ზომისა; მზომელი, «საზომი»: „იყო ჴელსა მისსა საბელი მაშჩნებელისაჲ და ლერწამი საზომელი“ O, ეზეკ. 40,3; „დედაკაცი ერთი ჯდა შორის საზომელსა მას“ O,—„დედაკაცი ერთი ჯდა საშუალ საზომისა“ pb., ზაქ. 5,7. იხ. ზომა; შდრ. ქუეყანის-საზომელი.

**საზორველ-ი** სამსხვერპლო, მსხვერპლი, შესაწირავი: „განჰმზადნეს საზორველნი განმზადებულებისა მისებრ თჳსისა“ O, II ეზრა 3,3; „ვპოენით საზორველნი ესე“ ლონგ. 191,6; „უზორვიდეს საზორველსა ღმერთთა სხუათა“ I, იერემ. 32,29; „საზორველნი იგი ოქროჲსანი (ქმნნა)“ O, III მფ. 7,48. იხ. ზორვა.

**საზრახავ-ი**: „განემზადნიან... საზრახავად ზრახვასა“ მ. სწ. 121, 20. იხ. ზრახვა.

**საზრდელ-ი, საზრდო** «როჭიკი», «საჭმელი», «საგზალი», «მოღუაწება», სარჩო, საკვები: „მიცემად საზრდელი მათი ჟამსა თჳსსა“ DE,—„მიცემად როჭიკისა მათა ჟამსა“ C, მთ. 24,45; „ნუ მიიღებ საზრდელსა (var. საჭმელსა)... კაცთაგან“ თ˝ე 558; „აუგო მათ საზრდელი გზასა ზედა“ O, დაბ. 45,21; „მიიღეს საზრდელი ერისაჲ ჴელსა მათსა“ G,—„მოიღეს თავისად საგზალი ერისა მის ჴელითა მათითა“ pb., მსჯ. 7,8; „რაჲთა საზრდელი მიიღოს“ Ꮳ,—„მოღუაწებისა მიმთხუევად“ Ⴂ, საქ. მოც. 27,3; „გლოცავ თქუენ მიღებად საზრდელისა“ საქ. მოც. 27,34; „საზრდელი მუცლისათჳს და მუცელი საზრდელისათჳს“ I კორ. 6,13; „ანგელოზთა საზრდელი აჭამე ერსა შენსა“ O, სიბრძ. სოლ. 16,20; „ზროხაჲ და ცხოვარი და თხაჲ (მოასხა) საზრდელად მათა“ O, ივდ. 2,8; „ადგილნი საზრდოდ ობოლთა და ქურივთა“ ნრს. 70,28; „მშიოდა და არა მეცით მე საზრდელი“ მ. სწ. 49,10; „მოეძლუანა წმიდასა მას ეპისკოპოსსა საზრდელი“ შუშ. 12,14; „განუმზადა ზროხათა და ცხენთა საზრდელი მათი“ ბ. კეს.-ექუს. დღ. 63,31; „ნუგეშინისსცემნ... საზრდელითა და სასუმლითა“ ი.-ე. 42,12. იხ. ზრდა, გამოსაზრდელი, სასაზრდელო, უსაზრდელოდ.

**საზროხე** იხ. ზროხა.

**საზუაობელ-ი** «დიდად წარჩინებული»: „საზუაობელისა მის სულნელისა წილ“ O,—„დიდად წარჩინებულთა სუნელთა წილ“ M, ესთ. 14,2. იხ. ზუაობა.

**საზუერე** საბაჟო: „მჯდომარე საზუერესა ზედა“ მთ. 9,9; „რამეთუ თქუმულ არს: სახარკოსა ხარკი, საზუერესა ზუერი“ ბალ. 163,12. იხ. ზუერი.

**საზღვარ-ი** «ზღვარი»: „იუდა დადგეს საზღვრად მათა ბლუარით კერძო“ M,—„იუდა დგეს ზღვრად მათდა სამხრით კერძო“ G, ისუ ნ. 18,5; „რაჲთა წარვიდეს საზღვართაგან მათთა“ ლ. 8,37; „შენ დაამტკიცენ ყოველნი საზღვარნი ქუეყანისანი“ ფს. 73,17; „მოიწია იგი საზღვართა ქართლისათა“ შუშ. II 2. იხ. ზღვარი.

**საზღვრის დადება** საზღვარი, მიჯნა: „განაჩინნა... საზღვრის-დადებანი დამკჳდრებისა მათისანი“ საქ. მოც. 17,26. იხ. დება.

**სათანადო** საჭირო, ჯეროვანი: „საქმე სულისაჲ ქმნილ არს გარეწარად, ხოლო ჴელთ-საქმარი საქმედ სათანადოდ“ მ. ცხ. 242v; „ვითარ სათანადო არს“ G,—„ვითარცა ჯერ-არს“ M, ისუ ნ. 18,4; „მიწერა წიგნი სათანადოჲ“ Sin.—11,49v. იხ. თანა.

**სათარგმანებელ-ი** განსამარტავი: „ძნიად სათარგმანებელ თქუმად“ ჰებრ. 5,11. იხ. თარგმანება.

**სათესავ-ი** დასათესი, ყანა: „დავარდეს... თესლსა სათესავსა, რომელი ითესვის“ M, ლევიტ. 11,37; „ყოველი სათესავი მდინარისაჲ მისგან განჴმეს ხორშაკითა“ I, ეს. 19,7; „უფროჲსი სათესავი მთასა შინა იქმნებოდა თოჴითა“ ი.-ე. 42,7. იხ. თესვა.

**სათესავობა** თესლიანობა: „აქუს თესლი, გინა თუ ძალი სათესავობისაჲ“ ბ. კეს.-ექუს. დღ. 64,26. იხ. თესვა.

**სათესველ-ი** იხ. თესვა.

**სათიბე(ლ-ი)** სათიბი: „უნდა, რაჲთამცა განისუენა სათიბესა (var. სათიბელსა) მას შინა პრასტიონსა ევსებიაჲსსა“ ი˝ე 553. იხ. თიბა.

**სათნო** «მითუალული», მოსაწონი, მისაღები, შესაწყნარებელი, კარგი: „სათნოჲ შესწირეთ თქუენ“ pb.,— „მითუალული თქუენი ამსხუერპლეთ“ G, ლევიტ. 19,5; „აღნათქუემი შენი მან სათნო იყავნ“ ფს. 19,4; „სათნო მეფისა—მსახური გონიერი“ O, იგ. სოლ. 14,35; „განიცდიდა... სათნოსა წესსა ღმრთის-მსახურებისასა“ დ. დ. 124,28; „რაჲ-იგი სათნო იყოს შენ წინაშე, იგიცა ვყოთ“ O, IV მფ. 10,5; „იტყოდა, რაჲთამცა სათნო ეყო ღმერთსა“ შუშ. XIII 11.

**სათნოდ** «მითუალულად»: „სათნოდ მისა და სალხინებელად მისთჳს“ O,—„მითუალულად მისსა, ლხინების ყოფად მისთჳს“ G, ლევიტ. 1,4.

**სათნოება** მოსაწონისობა, სიკეთე, სიმხნე, სიქველე: „სათნოებათა მისთა ვჰყოფ მარადის“ C, ი. 8,29; „სათნოებისაებრ ნებისა შენისა“ ეფეს. 1,5; „ვიდოდა გზასა მამათა თჳსთასა ყოვლითა სათნოებითა“ არსტ. 67,12; „მან მოიღის სათნოებაჲ“ G, ზაქ. 6,13; „ყოვლითავე სათნოებითა სავსე იყო ნეტარი ესე: სიმდაბლითა, სიწრფოებითა და უმანკოებითა“ ი.-ე. 21,13; „მოსენაენიცა ძმათა სათნოებისათჳს ძმათავე თანა გავიდიან“ ი.-ე. 43,27.

**სათნოების-მოყუარე** სიკეთის მოყვარე, სიქველის-მოყვარე: „ნუ ხოლო სათნოების-მოყუარე ხარ, არამედ ძმათ-მოყუარე იყავ“ მ. სწ. 137,17. იხ. ყუარება.

**სათნო-ყოფა** «ნება», მოწონება, თვალში მოსვლა, ალერსი, მოფერება, «ყუავება»; «თავს-დება»: „არა სათნო კაცმან იყო დადგრომაჲ“ G,—„არა ინება კაცმან მან დადგრომად“ M, მსჯ. 19,10; „შენ სათნო გიყავ“ ლ. 3,22; „სათნო-იყო უფალმან სიონი“ ფს. 131,13; „უკუეთუმცა კაცთა სათნო-ვეყოფვოდე, ქრისტჱს მონამცა არა ვიყავ“ გალატ. 1,10; „ღმერთსა არა სათნო ეყვნეს“ I თეს. 2,15; „სათნო-იყვის მამამან ძჱ თჳსი, რომელი ჰმონებნ“ O,—„უყუავინ კაცი ძესა თჳსსა მსახურეულად მისსა“ pb., მალ. 3,17; „დღჱ იგი დიდი არა სათნო ვიყავ“ O,—„დღე დიდი არა თავს-ვიდვა“ pb., ეს. 1,13. იხ. ყოფა.

**სათნო-ჩენა** «თნევა», «დაჯერება», «შეთნევა»; სათნოდ მიჩნევა; კისრება: „სათნო-უჩნდა იგი წინაშე მისსა“ M,—„სთნდა წინაშე მისსა“ G, მსჯ. 14,1; „სათნო-უჩნდა მეფესა... სიტყუაჲ ესე“ M,—„დასჯერდა მეფჱ გულითა სიტყუასა ამას“ O, ესთ. 1,21; „სათნო-უჩნდა სიტყუაჲ ესე ამანს“ M,—„შესთნდა ჰამანსა სიტყუაჲ იგი“ O, ესთ. 5,14; „რაჲცა სათნო-გიჩნდეს“ O, I მფ. 11,10; „სათნო-უჩნდა პავლეს მის თანა განსლვაჲ“ საქ. მოც. 16,3; „უკუეთუ არა სათნო-უჩნდეს“ გამოსლ. 22,17. იხ. ჩენა.

**სათოელ-ი** იხ. სათუელი.

**სათრობელ-ი** «თაფლუჭი», «იყი»: „სათრობელი და იყი არა სუას“ C,—„თაფლუჭი არა სუას“ DE, ლ. 1,15. იხ. თრ(ვ)ობა.

**სათრომელ-ი** «ბადე»: „სდევით-ღა მარჯულ კერძო ნავისა მაგის სათრომელი ეგე და ჰპოოთ“ C,—„სდევით ბადჱ ეგე მარჯუენით კერძო ნავისა მის და ჰპოოთ“ DE, ი. 21,6; „მოიზიდა იგი სათხევლითა და შეიკრიბა იგი სათრომელსა თჳსსა“ I, ამბ. 1,15. იხ. თრომა.

**სათუალავ-ი** რიცხვი: „უკუეთუ სამე უჴმნ რაჲმე საჭიროჲ სათუალავისა მიერ, ცხად უყვის“ მ. ცხ. 82r; „ნუუკუე მცირედ-ღა რაჲმე დარჩომილ არს დღეთა ჩუენთა სათუალავი“ მ. სწ. 259,14. იხ. თუალვა.

**სათუელ-ი, სათოელ-ი** «გრივი», «სატა»; საწყაო: „შეწიროს... მეათე სათუელისა (მეათედი გრივისაჲ G)“ pb., რიცხ. 15,3; „იყო სათუელ ერთ ქრთილი იგი“ MO,—„იქმნა ვითარ სათოელი ქრთილთაჲ“ G, რუთ 2,17; „ასი სათუელი იფქლი (თანა გაც)“ C, ლ. 16,7; „იქმნა ათ სათუელ ქრთილი“ O,—„იქმნა ათი სატა ქრთილი“ pb., ანგ. 2,16.

**სათქუესვე**: „გიგალობ შენ, რამეთუ სათქუესვე სახელი შენი იდიდების“ H—341, 387.

**[სათქუმელ-ი]** იხ. თქუმა.

**სათხედ-ი** საჭურველი, იარაღი: „სათხედი და თორნე შეურაცხიეს მას რკინაჲ ბზედ“ O, იობ 41,18.

**სათხეველ-ი** (სათხევლისა) «ბადე»: „მათ მუნქუესვე დაუტევნეს სათხევლნი იგი“ C,—„მათ მეყსეულად დაუტევეს ბადე მათი“ DE, მთ. 4,20; „შეთხინედ სათხეველთა მისთა ცოდვილნი“ ფს. 140,10; „ვითარცა თევზნი, მონადირებულნი არიან სათხევლითა ბოროტითა“ O, ეკლ. 9,12; „უთხინეს სათხეველნი მისნი“ O, ამბ. 1,17. იხ. თხევლა; შდრ. მესათხევლე.

**სათხევლება** თევზაობა: „ისათხევლებდეს სათხევლითა, რამეთუ მთხევლარ იყვნეს“ C, მთ. 4,18.

**სათხევლ[ობა]** თევზაობა: „ისათხევლიდეს რაჲ ზღუასა მას, რამეთუ იყვნეს იგინი მეთევზურ“ მთ. 4,18; „ისათხევლიდეს სათხეველითა ზღუასა, რამეთუ მთხევარ იყვნეს“ C, მრ. 1,16.

**სათხევლობა** «თევზაობა»: „წარვიდეთ სათხევლობად“ DE,—„მივიდე თევზობად“ C, ი. 21,3. იხ. თხევლა.

**სათხეპელ-ი** კავი, ჩანგალი; კედელში სიმაგრისათვის დასატანებელი ძელი (საბა): „ძელთა სათხეპელად უპყრობდეს კედელთა მისთა“ O, II ეზრა 5,8. იხ. თხეპა.

**სათხო(ვ)ელ-ი** «თხოვა», სათხოვარი: „ვითხოვო თქუენგან სათხოველი“ G,—„ვითხოვ მე თქუენგან თხოვასა ერთსა“ M, მსჯ. 8,24; „ვერ მიემთხჳა სათხოველსა მას თჳსსა“ მ. ცხ. 353r; „მწრაფლ მოგაგოს სათხოელი შენი“ მ. სწ. 145,16. იხ. თხოვა.

**სათხრელ-ი** ბარი: „მოიღო სათხრელი... და იწყო თხრად ადგილსა მას“ საქ. წიგ. II 144,6. იხ. თხრა.

**სათხრობელ-ი** სათხრობი, საამბობელი, საძრახავი: „მივსცე ეგე იგავად და სათხრობელად ყოველთა შორის თესლთა“ M, II ნშტ. 7,20; „სათხრობელმცა ვარ ეროსაგან ძჳრ-ძჳრად“ O, იობ 31,30. იხ. თხრობა.

**სათხროლ-ი** ბარი; ეჩო: „სათხროლი, რაჲთამცა აღმოვთხარე და დავფალ გუამი ესე“ პავლე თებ. 322; „მოიღო სათხროლი“ მრთ. S. გამოჩ. ჯუარ. 242,12. იხ. თხრა.

**სათხჳპლოვან-ი** ჩანგლით შეკავშირებული, კავებიანი: „ვითარცა-იგი შენებული სახლი სათხჳპლოვანი ჟამსა ძრვისასა არა შეირყევის“ O, ზირ. 22,19. იხ. თხეპა; შდრ. სათხეპელი.

**საიდუმლო** «დაფარული», ზრახვა, აზრი; ევქარისტია: „საიდუმლოჲ, რომელი არა გამოჩნდეს“ მთ. 10,26;

„არცა საიდუმლოჲ“ DE,—„არცა დაფარული რაჲ არს“ C, მრ. 4,22; „არცა საიდუმლოჲ, რომელი არა საცნაურ იყოს“ ლ. 8,17; „არა არს საიდუმლოჲ“ C, „არა არს დაფარული“ DE, მრ. 4,22; „გუაუწყა ჩუენ საიდუმლოჲ იგი ნებისა მისისაჲ“ ეფეს. 1,9; „ვერ ცნეს საიდუმლოჲ ღმრთისაჲ“ O, სიბრძ. სოლ. 2,22; „მიგითხრა საქმე რაჲმე... წიგნთაგან საიდუმლოთა“ მ. სწ. 291,9; „არასადა დაჰმარხის საიდუმლოჲ მოყუსისა თჳსისაჲ“ მ. სწ. 287,23; „მასწავე მე, უფალო, საიდუმლოჲ სიბრძნისა შენისაჲ“ მ. სწ. 21,21; „ჰნებავს ზიარებად წმიდათა საიდუმლოთა“ მ. სწ. 41,28.

**საინაჴე** სავარძელი, ბალიში, საჯდომელი: „მოვიდა მეფჱ იგი ტაძრად... და დაჯდა საინაჴესა თჳსსა“ O, I მფ. 20,25; „ნუ დასჯდები პირველსა საინაჴესა“ ლ. 14,8; „განსუენებულად ზინ საინაჴეთა და ჭამნ და სუამნ და იძინის“ O, I ეზრა, 4,10. იხ. ინაჴი.

**საისარ-ი** საისრე, ისრის სასროლი ადგილი: „მოღებად მიწაჲ და შენებად საისართა“ O, ეზეკ. 21,27.

**საისრელ-ი** «ისარი», «სატყორცი»: „საისრელითა ესროდის მტერთა“ pb.,—„ისრითა მისითა ესროდის მტერთა“ Frg.,—„სატყორცითა მისითა მშჳლვიდეს მტერსა“ G, რიცხ. 24,8; „წარვწყმიდო მშჳლდი შენი ჴელისაგან შენისა მარცხენისა და საისრელნი შენნი ჴელისაგან შენისა მარჯუენისა“ O, ეზეკ. 39,3; „გამოვიდეს ვითარცა ელვაჲ საისრელი“ O, ზაქ. 9,14. იხ. ისარი.

**საიფქლე** «იფქლისა», ყანა: „ქუეყანასა ამას საიფქლესა და საქრთილესა“ M,—„ქუეყანაჲ იფქლისა და ქრთილისაჲ“ G, II შჯ. 8,8; „ყოველნი ველნი და საიფქლენი და სამწყსონი ჩუენნი და მროწეულნი და ყოველნი ბანაკნი ანგროვანთა ჩუენთანი წინაშე შენსა არიან და იჴმიე იგი“ O, ივდ. 3,3. იხ. იფქლი.

**საკათალიკოზო** კათალიკოზისა: „საყდართა შორის საკათალიკოზოთა საჩინო არს“ ი.-ე. 33,25; „საკათალიკოზოსა არნ კრება“ ქ. ცხ. 192, 9. იხ. კათალიკოზი.

**საკამუნია, საკამონია:** „იქმნის იგი (წყალი) აფსინდსა შინა და საკამუნიასა“ ბ. კეს.-ექუს. დღ. 74,28.

**საკაპილო:** „გიყოფიეს სახლი ღმრთისაჲ... სახლ არაწმიდების და საკაპილო“ მ. ცხ. 38v.

**საკარ(ა)ნო** «სოფელი», ხელისუფლება, წინამძღვრობა: „დაემორჩილა მას... ას ოცდაშჳდ საკარანო სოფლებისაჲ“ O,—„დაიპყრა... ას ოცდაშჳდი სოფელი“ M, ესთ. 1,1; „ას ოცდაშჳდთა საკარანოთა მთავართა და ჴელმწიფეთა“ O,—„ას ოცდაშჳდთა სოფელთა და ჴელმწიფეთა“ M, ესთ. 16,1; „ნუ ითხოვ უფლისაგან საკარნოსა“ O, ზირ. 7,4; „საკარნონი გონიერთანი განგებულ... არიედ“ O, ზირ. 10,1. იხ. კარანი.

**საკარებ-ი** კარები: „საკარეზი მათი მორჩუნვილი რვალითა“ A—646 II ნშტ. 4,9. იხ. კარი.

**საკაცე** ლოგინი: „დასდგმიდეს ცხედრებითა და საკაცებითა“ საქ. მოც. 5,15. იხ. კაცი.

**საკბენელ-ი:** „რაჟამს შეასვის (სტროპილოზმან)... საკბენელი იგი თჳსი“ ბ. კეს.-ექუს. დღ. 76,18.

**საკდემელ-ი** შესარცხვენი: „არა თუ საკდემელად თქუენდა მივწერ“ I კორ. 4,14; „საკდემელად თქუენდა გეტყჳ“ II კორ. 11,21. იხ. კდემა.

**საკეთე** ლოყა, ღაწვი: „ვითარცა ნაქურცენი მროწეულისაჲ (ბროწეულისაჲ M) საკეთენი შენნი“ O, ქებ. 4,3; „ცრემლნი მისნი ზედა საკეთეთა მისთა“ O, გოდ. იერემ. 1,2.

**საკელრო** სამნეო: „დაუტევა თევზი იგი საკელროსა შინა ქუე მდებარედ ტაბაკითა“ მ. ცხ. 424r; „საკელროჲსა წესი ესრეთ გაეწესა, რაჲთა საჭმელსა არა იქმოდინ, გარნა თუ უცხონი იყვნიან“ ი.-ე. 43,14. იხ. კელარი.

**საკერავ-ი** შესაკერავი; მაკრატელი: „დაულბო მას ბაიაჲ და განუმზადა მას საკერავი“ მ. ცხ. 72r; „აქუნდა საკერავი, რომლითა ხევნ ბაიასა“ მ. ცხ. 168r. იხ. კერვა.

**საკერპო** კერპთა ტაძარი, «საზორველი», «ქანდაკებულნი»: „საკერპონი ისრაჱლისანი მოოჴრდენ“ O,—„საზორველნი ისრაელისანი მოოჴრდენ“ pb., ამოს 7,9; „მიიწია საკერპოსა მას აპოლონისსა“ ფლქტ. 154, 14; „დაეცა... ყოველნი საკერპონი მისნი და ყოველნი ჴელით-ქმნულნი მისნი“ O,—„დაეცა... ყოველნი ქანდაკებულნი მისნი და ჴელით-ქმნულნი მისნი“ pb., ეს. 21,9. იხ. კერპი.

**საკიდურ-ი** «კიდე», კუთხე: „ლოდი, რომელ შეურაცხყვეს მაშენებელთა, იგი იქმნა თავ საკიდურთა“ ლ. 20, 17; „არა მოიღონ შენგან ქვაჲ საკიდური“ I, იერემ. 51, 26; „იგი იქმნა თავ საკიდურთა (კიდეთა C)“ მთ. 21,42. იხ. კიდე.

**საკითხავ-ი** წასაკითხი, წიგნი, სიტყვა: „იგივე საბურველი საკითხავსა მას ძუელისა შჯულისასა ჰგიეს აღუძარცუველად“ II კორ. 3,14; „თავი საკითხავისაჲ მის, რომელსა იკითხვიდა“ საქ. მოც. 8,32; „ვპოვე საკითხავთა შინა მისთა“ ოხკ. 10,1; „ეკლესიასა ჰქონან საღმრთონი წიგნნი: საკითხავნი მახარებელთანი და წინაწარმეტყუელთანი და მოციქულთანი“ მ. სწ. 83,28. იხ. კითხვა.

**საკირჱ:** „განაღონ საკირჱ იგი და გამოიხუნენ ძუალნი მიწისანი“ Sin.—11,318v. იხ. კირი.

**საკიცხელ-ი, საკიცხველ-ი** «საძაგელი», «საცინელი»; სასაცილო, დასაცინელი: „შემრაცხე მე საკიცხელად მათდა“ G,—„შემრაცხეს მე საძაგელად მათდა“ Ⴂ, ფს. 87,9; „ვიქმნენით ჩუენ... საკიცხელ გარემოჲსთა ჩუენთა“ ფს. 78,4; „საკიცხელ იქმნეს ღმერთნი“ ფლქტ. 158,9; „მიწაჲ გარდაისხთ საკიცხელად თქუენდა“ O, მიქ. 1,10; „საკიცხელითა შიშითა დასნეულდეს“ O,—„საცინელითა შიშითა დასნეულდებოდეს“ pb., სიბრძ. სოლ. 17,8; „საბასრავ და საკიცხველ კაცთა“ მ. ცხ. 453v; „საკიცხელ იქმნა აპოლონი“ ფლქტ. 144,33; „საკიცხელ იყვნენ მისანნი“ O,—„საცინელ იქმნენ მისანნი“ pb.. მიქ. 3,7; „საკიცხელად იყვნენ პირსა ზედა ქუეყანისასა“ I, იერემ. 8,2. იხ. კიცხევა.

[**საკლებელ-ი**] იხ. კლება.

**საკლველ-ი** «მსხუერპლი», საკლავი: „დასწყჳდა სოლომონ... საკლველები“ A—570, II ნშტ. 7,5; „ნუ საკლველებსა და მსხუერპლებსა შემოჰწირევდით ჩემდა“ საქ. მოც. 7,42; „შეწიროს... ვითარცა ცმელი იგი საკლ-

ველისა მის ცხორებისაჲ“ O,—„შეწირონ... ვითარცა ცმელი მსხუერპლისა მაცხოვარებისაჲ“ G, ლევიტ. 4,26; „დაკალთ საკლველები“ O, დაბ. 43,16. იხ. კლვა.

**საკრებელ-ი** «ფასის-საცავი», სალარო: „ოქროჲთა აღავსენ საუნჯენი შენნი და საკრებელნი შენნი შენ შორის“ O,—„ოქროჲთა აღავსენ საუნჯენი შენნი და ფასის-საცავნი შენნი“ pb. ეზეკ. 28,13. იხ. კრება.

**საკრებულო** მონასტერი, სავანე; სამონასტრო, საზოგადო: „აღაშენეს უდაბნოთა ადგილთა საკრებულონი ძმათათჳს“ ნრს. 70,30; „ბერი ვინმე მჯდომარე იყო საკრებულოსა მონასტერსა“ მ. ცხ. 113r; „წარგავლინენ თქუენ მის რომლისამე საკრებულოჲსა“ მ. ცხ. 94r; „უკუეთუ საკრებულოჲ რაჲმე არნ (საქმე), ძმათა უჴმის, რომელთა აქუნ მის საქმისა მეცნიერებაჲ“ ი.-ე. 38,5. იხ. კრება.

**საკრველ-ი** «ბორკილი», «კრულება», «სამურუელი», «ნაწევარი»: „შეკრეს იგი საკრველებითა რვალისაჲთა“ G,—„შეკრეს იგი ბორკილითა რვალისაჲთა“ M, მსჯ. 16,21; „ყოველი ფიცი საკრველისაჲ“ G,—„ყოველი ფიცი კრულებისაჲ“ pb., რიცხ. 30,13; „არა დაკრულ იყოს საკრველითა მას ზედა“ G,—„არა იყოს შეკრული და სამურუელი მას ზედა“ pb., რიცხ. 19,15; „განხეთქის საკრველი“ ლ. 8,29; „საკრველნი მათნი ვინ განჴსნა“ O, იობ 39,5; „კრულნი ყოველნივე საკრველითა რკინისაჲთა“ ანდ.-ანატ. 192,17; „განიჴსენ საკრველი ეგე ქედისაგან შენისა“ I, ეს. 52,2; „შემუსრეს უღელი და განხეთქნეს საკრველნი“ I, იერემ. 5,5; „საკრველი მისი—ვითარცა ზმირითის ლოდი“ pb.,—„ნაწევარი მისი—ვითარცა მყარი ლოდი“ O, იობ 41,6.

**საკრძალავ-ი** მოსარიდებელი: „ვეზრახებოდით ოდესმე პირთა საკრძალავთა“ მ. ცხ. 154v; „ცხადი მტერი ადვილად საკრძალავ არს“ A—92,811. იხ. კრძალვა.

**საკუდინელ-ი:** „ღირს მყავ მე, ცოდვილი ესე, და მასწავლე მე არა საკუდინელად“ ფლკტ. 156,17. იხ. კუდომა.

**საკუეთელ-ი** მკვეთელი (იარაღი): „მოვიდა მკურნალი იგი ალთქუმისაებრ თჳსისა საკუეთელთა თანა თჳსთა და მახჳლთა, რაჲთა განდაჰკუეთოს ფერჴი მისი“ მ. ცხ. 171v. იხ. კუეთა.

**საკუ(ე)რთხ-ი** საკლავი, შესაწირავი, «ყოვლად დასაწუელი»: „რაჲთამცა შეწირეს მას ზედა საკუერთხი“ O, I ეზრა 5,49; „საკუერთხი ცოდვათათჳს არა ითხოვე“ Ꮯ, ფს. 39,7; „ყოველნი ოთხფერჴნი ვერ კმა არიან საკურთხად“ O,—„ყოველნი ოთხფერჴნი ვერ კმა ყოვლად-დასაწუელად“ pb., ეს. 40,16; „სათნომცა გეყოფით შენ, ვითარცა საკურთხი ვერძთაჲ“ მრთ. S. ბ. კეს-40-თჳს 120,12; „შეწირეს მას დღესა შინა საკუერთხები დიდ-დიდები“ O, ნეემ. 12,39.

**საკუთარ-ი** კერძო, თავისი; დაახლოებული: „განლა-იგონნეთ საქმენი სოფლისანი, საკუთარნი და საერთაადონი“ მ. სწ. 116,25; „საკუთრად გავზარდე ზუარაკი ესე, ვინმემცა იყო მოზიარე“ Q—240,219; „არარაჲ განიჩემის საკუთრად თავისა თჳსისა, არამედ ყოველი, რომელი აქუნ, სხუათათჳს ჰნებავნ“ მ. სწ. 236,3; „(იოანე) იყო... ფრიად საყუარელი და საკუთარი... დავით კურაპალატისაჲ“ ი.-ე. 16,1; „დიდად წარჩინებულ იქმნა გიორგი წინაშე რომანოზ მეფისა და დიდად საკუთარ და პატივცემულ“ ი.-ე. 50,12; „ჰრქუა... განმზრახთა და საკუთართა თჳსთა“ S—1141,513.

**საკუთარ-ყოფა** დასაკუთრება, თავისად გახდომა: „საკუთარ-იყვნა ორნი იგი ძენი იოსებისნი“ იპ. რომ.-კურთხ. ისაკ და იაკ. 48,9.

**საკუთრება** კუთვნილება, თვისება: „ნაყოფთა მათთა (ხეთა) სიმრავლე ვინ მიუთხრას, გინა თუ ხატი მათი და ფერი მათი, ანუ საკუთრებაჲ გემოჲსა მათისაჲ“ ბ. კეს.-ექუს. დღ. 73,20. იხ. კუთნვა; შესაკუთრება.

**საკუმეველ-ი** «სულნელი», საკმეველი; საკმევლის ხე: „შეგრაგნეს იგი მჩუართა საკუმეველითურთ“ C,—„შეჰგრაგნეს იგი ტილოებითა, არდაგებითა, სულნელთა მათ თანა“ ი. 19,40; „აჰრონ და ძენი მისნი აკუმევდეს საკუმეველსა“ M, I ნშტ. 6,49; „ტაძარი იგი აღივსო საკუმეველითა“ I, ეს. 6,4; „მოიღეთ... ფურცელი მურტისაჲ საკუმეველთაჲ“ M, ნეემ. 8,15. იხ. კუამლი; სასაკუმევლე.

**საკურთხეველ-ი** «ბომონი», სამსხვერპლო: „სცვიდენ მღდელობასა მათსა და ყოველსავე საკურთხეველისასა (ყოველთა ბომონისათა G)“ pb., რიცხ. 3,10; „აღჰმართეს საკურთხეველი და შეწირეს შესაწირავი“ ვარ. 817; „დაამჴუა სერტყები და საკურთხეველი“ M, II ნშტ. 34,7; „რომელმან ფუცოს საკურთხეველსა, არარაჲ არს“ მთ. 23,18; „საკურთხეველი ქვათაგან აღშენებულ არს“ მ. სწ. 55,11. იხ. კურთხევა.

**საკურთხევლის შესამოსელ-ი:** „საკურთხევლის შესამოსელი—ოქრო-ნემსული“ ი.-ე. 22,27. იხ. მოსა.

**საკურნებელ-ი** განსამრთლებელი, გამკურნავი; წამალი: „წამლისა მის საკურნებელისა გემოჲს ხილვად“ მრთ. S. ოქრ.-მარხ. და იონ. 110,5; „გარე მივაქცევთ წამალთა მათ... საკურნებელთა“ მ. ცხ. 49r; „თუალთა ტკივილი შემედვა... და საოლავი და საკურნებელი არა მაქუნდა“ ლიმ. 37,20. იხ. კურნება.

**საკუფხებელ-ი** «ნაფურცლის-ზედა»: „ანუ არა უმჯობეს არსა საკუფხებლები ეგე ეფრემისი, ვიდრელა სასთულებელი აბეზერისი?“ M,—„ანუ არა უმჯობესობს ნაფურცლის-ზედაები მისი, ვიდრე სასუთლე ფიეზირისი?“ G, მსჯ. 8,2. იხ. კუფხალი.

**საკუხ-ი** თმის საკრავი, სათმეური: „მოუღოს... საკუხები და ვარლლები და საცხინველები“ O, ეს. 3,18.

**საკჳრველ-ი** «განკჳრვება», «საშინელი»: „დაუკჳრდა მათ საკჳრველითა დიდითა“ C,—„განუკჳრდებოდა მათ განკჳრვებითა დიდითა“ DE, მრ. 5,42; „განსაკჳრველნეს უფალმან... წყლვანი დიდნი და საკჳრველნი“ G,—„განაძლიერნეს უფალმან.. გუემანი იგი დიდ-დიდნი და საშინელნი“ M, II შჯ. 28,59; „ყო საკჳრველი და სასწაული ქუეყანასა ზედა“ Ꮯ, ფს. 45,9; „ყო საკჳრველი შორის ერსა მისსა“ O, ზირ. 34, 9; „ძილი საკჳრველი დაედვა მას ზედა“ ფლკტ. 156,25; „გიკჳრდინ საკჳრველი“ O, ამბ. 1,5; „არს საკჳრველ წინაშე თუალთა ჩუენთა“ მთ. 21,42; „არა საკჳრველ არს, უკუეთუ თქუენ არა იცით“ მრთ. S. კ. იერ.-მარტჳლ. 188,10.

**საკჳრველად** საოცრად: „გიძლოდის შენ საკჳრველად მარჯუენე შენი“ ფს. 44,5. იხ. უსაკჳრველესი.

[illegible] — [illegible]

უსაკუთრესი ([illegible]) — [illegible]
[illegible]

**საკჳრველება** საოცრება: „იხილეს... საკჳრველებანი იგი, რომელ ქმნნა“ C, მთ. 21,15; „მიუთხრა მე ყოველი საკჳრველებაჲ შენი“ ფს. 9,2; „აწ გურწმენა, რაჟამს ვიხილენით საკჳრველებანი მისნი“ ფლპ. მოც. 9,6. იხ. კჳრვება.

**საკჳრველთ-მოქმედ-ი** საკვირველმოქმედი: „უმეტესობაჲ იგი უჩემე უფალსა საკჳრველთ-მოქმედსა“ მრთ. S. კ. იერ.-ალდგ. 167,18. იხ. ქმნა.

**სალაბია:** „ნარკი და მსგავსნი ამათნი, რომელსა ჰრქჳან სალაბია“ ბ.-კეს.-ექუს. დღ. 96,26.

**სალაშქრო** სამხედრო: „დიდი თორნიკ წყობათა შინა აღზრდილ იყო და სალაშქროთა საქმეთა“ ი.-ე. 21,24. იხ. ლაშქარი.

**სალზობელ-ი:** „შთააგდონ წმიდაჲ იგი სალზობელსა კირსა ახლისასა“ Sin.—11,317r. იხ. ლზობა.

**სალბუნ-ი** მალამო: „არა არს სალბუნი დასადებელ“ I, ეს. 1,6; „არცა სალბუნი ჰკურნებდა მათ“ O, სიბრძ. სოლ. 16,11; „არა არს სალბუნი დასადებელი... არცა შესახუეველი“ A—92,282.

**სალერკოლოტო** «შემდგომი სამეუფო», მეორე, დევტელარი: „საჯდომელსა სალერკოლოტოსა ჯდა იგი“ O,—„შემდგომი სამეუფოჲ საყდარი დაეპყრა“ M, ესთ. 16,11. იხ. ლერკოლოტი.

**სალეწავ-ი** კალო: „მოიწიოს თქუენი სალეწავი სთულად“ G, ლევიტ. 26,5; „რომელნი-იგი იხარებდეს სალეწავსა ზედა“ I, ეს. 9,3. იხ. ლეწვა.

**სალმობა** «ჭირი», ტკივილი: „სალმობათა (ჭირთა C) ჯოჯოხეთისათა მომიცვეს მე“ ფს. 17,6; „სალმობანი ჩემნი განმიახლდეს“ ფს. 38,3; „რომელნი ჰშჭამთ პურსა სალმობისასა“ ფს. 126,2; „სალმობასა მას წყლულებისა მათისასა ულხინოს“ I, ეს. 30,26; „ესე ყოველი დასაბამი სალმობათაჲ არს“ მთ. 24,8; „სალმობათა შემიპყრეს მე ვითარცა შობადი“ I, ეს. 21,3; „სალმობაჲ გულისა ჩემისაჲ ალმძრავს მე სიტყუად“ H—341, 639; „არა მოიჴსენიან მწუხარებაჲ და სალმობაჲ“ O, I ეზრა 3,20; „პური შენი სალმობით ჭამე“ O, ეზეკ. 12,18; „რაჲთა არა გრძელად სიხაშმედ გარდაექცეს მას სალმობაჲ მისი“ მ. ხწ. 192,8; „არა რას სარგებელ არს მკურნალი სახელით, რომელმან ვერ შეუძლის განდევნად სალმობაჲ ჴორცთაგან“ მ. ხწ. 157,22.

**სალმობიერ-ი** ტკივნეული, «ლმობიერი»: „მწყევა წყევაჲ სალმობიერი“ III მფ. 2,24; „სალმობიერ არს წყლულებაჲ ეგე შენი“ I, იერემ. 10,19; „ტიროდა სალმობიერითა გულითა“ ფლკტ. 149,9; „მოგუცნა ჩუენ ჴელთა ბუნებასა სალმობიერსა“ ოქრ.-მარხ. და იონ. 101,1. „ისმინეთ... სალმობიერთა“ pb.,—„ისმინეთ... ლმობიერთა“ O, ეს. 21,10. იხ. ლმობა; სტომაქსალმობიერი.

**სალმუნ-ი** იხ. ფსალმუნი.

**სალმუნება** იხ. ფსალმუნება.

**სალოცველ-ი** «თავყუანის-საცემელი», სალოცავი: „სახლ... სალოცველ ერქუას“ DE,—„სახლ თავყუანის-საცემელ ეწოდოს“ C, მრ. 11,17. იხ. ლოცვა.

**სალტე, სავლტე:** „შევასხენ მას საყურნი და სალტენი ჴელთა მისთა“ O, დაბ. 24,47; „აღვჰჴადე... სავლტე მკლავსა მისსა“ O, II მფ. 1,10; „მოუხუნა დავით სავლტენი იგი ოქროჲსანი“ O, II მფ. 8,7.

**სალხინებელ-ი** განსაწმედელი; მისატევებელი: „აგრილობდა სალხინებელსა მას“ ჰებრ. 9,5; „კიდობანი იგი შჯულისაჲ და სალხინებელი იგი მას ზედა“ O, გამოსლ. 31,7; „მისცა... სახე... სახლისა სალხინებელისა“ M, I ნშტ. 28,11; „სალხინებლად სულთა თქუენთათჳს“ O, გამოსლ. 30,16. იხ. ლხინება.

**სამ-ი** 3: „სამ დღე და სამ ღამე“ მთ. 12,40; „სამი სახჱ არს ლომისაჲ“ ფიზ. II 11; „შემდგომად სამისა დღისა მოვიდა ვარსქენ პიტიახში“ შუშ. IV 8; „ვითარ იყო ყრმაჲ იგი სამის წლის“ ღშობ. 187,1.

**სამივე** 3: „სამთაჲვე მათ ნეტართაჲ უბრძანა დამარხვაჲ“ იზტ. 120,30.

**სამ და ორმეოც-ი** «ორმეოცდა სამი»,43: „იქმნა აღხილვაჲ სამ და ორმეოც ათასეულნი“ G,—„იყო აღხილვაჲ მათი ორმეოცდა სამ ათას“ pb., რიცხ. 26,7.

**სამ-ი ათეულ-ი** 0,3: „სამი ათეული სამინდოჲსაჲ“ G, რიცხ. 28,12.

**სამნი და ოცი და ას-ი** «ას ოცდასამი», 123: „იყო სამთა და ოცისა და ასისა წლისაჲ“ G,—„იყო ას ოცდასამ წლისა“ pb., რიცხ. 33,39.

**სამ ნაწილად განყოფა** «განსამწილება»: G, II შჯ. 19,3. იხ. მესამე, მესამედ, მესამედი, ნასამალი, ოცდასამი, სამება, სმნიერი, სმუნვილი.

**სამაგდარ-ი** სვეტის თავი: „სუეტთა ზედა სამაგდარები ქოთარეთსა მას“ II ნშტ. 4,12.

**სამაელ** ეშმაკთა მთავარი: „ვიხილე სამაელ ყოველსა თანა მჴედრობასა მისსა“ მ. ცხ. 151r; „მე სამაელ ვარ და სატანა“ მ. ცხ. 300r.

**სამალავ-ი, სამალველ-ი** სორო, დასამალავი: „იქმნნეს... სამალავები მთათა შინა და ქუაბები და დაკიდებულები“ G, მსჯ. 6,2; „და-მე-ემალოსა კაცი სამალველსა?“ O, იერემ. 23,24; „აქუნდა ბერსა სამალავი“ მ. ცხ. 145v. იხ. მალვა.

**სამამაკაცო** მამაკაცისა: „სამოსლითა სამამაკაცოჲთა (მოვიდოდა)“ მ. ცხ. 186v. იხ. მამაკაცი.

**სამამო** მამაკაცისა; მონასტრის მამასახლისის სადგომი: „შეიმოსა სამოსელი სამამოჲ“ ანდ.-ანატ. 222,4; „სამამოს მიიყვანნის და უბრძანის განრთხმაჲ“ ი.-ე. 36,13. იხ. მამა.

**სამარაგდო** «ზმარაგდიონი»: „შემკობითა შინა ოქროჲსაჲთა ბეჭედი სამარაგდოჲსა“ pb. —„ოქროჲთა ლესულსა შთასასუმელი თუალი ზმარაგდიონი“ O, ზირ. 35(32),8.

**სამარადისო** მუდმივი, ყოველდღიური: „მოვიდა სამარადისოჲსა მამისაგან“ ფიზ. II 24; „პური ჩუენი სამარადისოჲ მომეც ჩუენ დღეს“ C, მთ. 6,11; „აღასრულებდეს სამარადისოსა კანონსა“ შუშ. ბ I 28.

**სამარადისოდ** «მარადის»: „ცეცხლი სამარადისოდ ეგზებოდის“ G,—„ცეცხლი მარადის ეგზებოდის“ M, ლევიტ. 6,13; „წლითი-წლად მსხუერპლსა შესწირევდ სამარადისოდ“ ჰებრ, 10,1; „რომელი უკუე ქუეყანისა საქმეთაგანი ჰგიეს სამარადისოდ“ მ. ხწ. 3,19. იხ. სამარადისო.

**სამარე** «საფლავი»: „მიმსგავსებულ **ხართ** სამარეთა განგლორწნილთა (საფლავთა განგოზილთა DE)“ C, **მთ. 23,27**; „დადვა იგი გამოკუეთილსა მას სამარესა“ C,—„დადვა იგი საფლავსა გამოკოდილსა“ DE, **ლ. 23,53**; „კაპარჭნი მათნი ვითარცა სამარე აღებული“ I, **იერემ. 5,16**; „შევიდა სამარესა ერთსა და დაჰჴსა კარი სამარისაჲ მის“ **მრთ.** A, **ანტ. დ. 23г.** იხ. სამარობანი.

**სამართალ-ი** «მშჯავრი», «საშჯელი», «მართალი», სიმართლე, კანონი, სისწორე: „სამართალთა ჩემთა ჰყოფდეთ“ pb.,—„მშჯავრნი ჩემნი ყვენით“ G, **ლევიტ. 18,3**; „გზანი მისნი სამართალ (არიან“) I,—„გზანი მისნი მართალ (არიან)“ O, **დან. 4,34**; „ვიცით, რამეთუ სამართალსა (მართალსა DE) იტყჳ“ **ლ. 20,21**. „ესე სამართალები არს, რომელი წინა დაუდვა მათ“ O, **გამოსლ. 21,1**; „ჰყავ სამართალი ჩემი და მშჯავრი ჩემი“ **ფს. 9,5**; „პატივსა მეუფისასა სამართალი უყუარს“ **ფს. 98,4**; „სამართალი დედისაჲ დაამტკიცა ძეთა ზედა“ O, **ზირ. 3,3**; „სიმდაბლითა მისითა (თჳსითა Ꮭ) სამართალნი (საშჯელი Ꮭ) მისნი მიეხუნეს“ **საქ. მოც. 8,33**; „არა გამოვალს სრულიად სამართალი“ O, **ამბ. 1,4**; „სამართალნი შენნი ტკბილ არიან“ **ფს. 118,39**; „სამართალსა არა შჯიდეს“ I, **იერემ. 5,28**; „ქმნა იოსია სამართალი წინაშე უფლისა და ვიდოდა ყოველთა გზათა დავითის, მამისა თჳსისათა, და არა მიაქცია არცა მარჯულ, არცა მარცხლ“ O, **IV მფ. 22,2**; „სამართალი წარმართთა მან მიუთხრას“ **მთ. 12,18**.

**სამართლობა** შეჩივლება: „შევსტიროდით და ვესამართლებოდით მეფეთა“ **ი.-ე. 52,24**.

**სამართლობა** ჩივილი: „ლავრისა სამართლობასა და დამტკიცებასა თანა-მოღუაწე ექმნნეს“ **ი.-ე. 54,12**. იხ. მართალი.

**სამარის-მძარცუველ-ი** საფლავის გამძარცველი: „რაჲსათჳს სამარის-მძარცუველთა მათ დარჩი“ **მრთ.** D, **კ. იერ.-ალდგ. 115**. იხ. ძარცუვა.

**სამარიტელ-ი** სამარიელი (პალესტინიდან): „სამარიტელი ვინმე წარვიდოდა“ **ლ. 10,33**.

**სამარობან-ი** «სამაროვანი», «საფლავები»: „იხილენ გზანი შენნი სამარობანსა (სამაროვანსა O)“ I, **იერემ. 2,23**; „გამოეგებვოდა მას სამარობნით კაცი“ C,—„მოეგებვოდა მას საფლავებისაგან კაცი“ DE, **მრ. 5,2**; „განხჳდე შენ სამარობანსა შვილთა მათთასა“ O, **იერემ. 19,2**. იხ. სამარე.

**სამარტჳლე, სამარტჳრე** მარტვილთა სახელობის ან აღსრულების ადგილი ნაგებობით: „აღაშჱნა სამარტჳრჱ“ **მხკ. 60,10**; „იყვნეს მაშინ რომელნიმე მონასტერნიცა და სამარტჳლენი“ **საკ. წიგ. II 136,40**; „მამამან შენმან აღჰმართნა სამარტჳლენი“ **შუშ. IV 21**. იხ. მარტჳლი.

**სამარხავ-ი, სამარხო** საფლავი, სამარე, საცავი: „დადვეს იგი სამარხოსა იზიტბოზიტისა“ **იზტ. 131,26**; „დაჰმარხეს იგი ჩემსა მას ახალსა სამარხოსა“ **პოვნ. სტეფ. 660**; „დაწევ სამარხოსა ზედა წმიდათა მამათასა“ **მ. ცხ. 160г.** იხ. მარხვა.

**სამას-ი**: „ჯერ-იყო განსყიდად ნელსაცხებელი ესე სამასის დრაჰკნის“ C, **მრ. 14,5**; „სცეს კუერთხითა სამას ოდენ“ **შუშ. VIII 22**.

**სამგზის** სამჯერ, სამკეც: „სამგზის უვარ-მყო მე“ **მთ. 26,34**; „მარქუ მე, სამგზის წყეულო“ **ფლკტ. 138,3**; „მოიწია... სამგზის სანატრელისა შუშანიკის ზედა წყლულებაჲცა“ **შუშ. XV 2**. იხ. -გზის.

**სამდაბიო** საგლეხო: „შეიმოსეს... სამოსელი სამდაბიოჲ“ **H—341, 565**. იხ. მდაბიო.

**სამღდევრო**: „სამღდევროსა მათსა ზედა შესწირვენ საკურთხეველსა ზედა“ **II ნშტ. 13,11**. იხ. ღდე.

**სამე** მაშ, აბა, მაშასადამე, სადმე: „ცოლი სამე შენი არს რებეკა“ O, **დაბ. 26,9**; „მო-სამე-ჰკალ?“ O, **III მფ. 20,40**; „ცუდად სამე განვიმართლე თავი ჩემი“ Ꮭ, **ფს. 72,13**; „მე ვთქუ, ღმერთნი სამე ხართ“ **ფს. 81,6**; „მენება, რაჲთა უცხოებასა სამე წარვიდე“ **ი.-ე. 24,18**.

**სამემცა**: „უღმერთო სამემცა ვიყვენით“ **ფლკტ. 185,26**.

**სამება**: „დიდებაჲ შენდა, სამებაო წმიდაო“ **შუშ. ბ III 8**. იხ. სამი.

**სამეოც-ი, სამმეოც-ი** 60: „მისცემდა ნაყოფსა... სამეოცსა“ **მთ. 13,2**; „ნაყოფი გამოიღიან... ერთმან სამმეოცი და ერთმან ასი“ C, **მრ. 4,20**; „ქურივადმცა შერაცხილ არს, ნუ უნაკლულეს სამეოცისა წლისა“ **I ტიმ. 5,9**. იხ. ასსამეოცი.

**სამეოცდაათ-ი** 70: „ყოფილ სამეოცდაათ წლის, და გამოიყვანა ერი იგი“ **იპ. რომ.-კურთხ. მოს. 118,15**. იხ. ათი.

**სამეოცდაათექუსმეტ-ი** იხ. ორას სამეოცდაათექუსმეტი.

**სამეოცდაათჯერ შჳდგზის** შვიდკეც სამოცდაათჯერ: „არა გეტყჳ შენ ვიდრე შჳდგზისამდე, არამედ სამეოცდაათჯერ შჳდგზის“ **მთ. 18,22**. იხ. -გზა.

**სამეოცდაათორმეტ-ი** 72: „ამისა შემდგომად გამოაჩინნა უფალმან სხუანიცა სამეოცდაათორმეტნი“ **ლ. 10,1**. იხ. ათორმეტი.

**სამეუფო, სამეფო** სახელმწიფო, სასახლე; მეფისა, მეფური, «მფლობელი»: „ყოველი სამეუფოჲ, გავთული თავსა ზედა მისსა, აღოჴრდის“ C, **მთ. 12,25**; „არცა განიყვნენ მერმე სამეუფოდ ორად“ I, **ეზეკ. 37,22**; „მძლავრ მოიყვანეთ იგი სამეუფოდ“ **რიფს. 171,2**; „გზაჲ სამეფოჲ განვვლოთ“ G, **რიცხ. 20,17**; „ჰეროდე შეიმოსა სამოსელი სამეუფოჲ“ **საქ. მოც. 12,21**; „განიძარცუვა სამეუფოჲ იგი სამკაული“ **ფლკტ. 137,22**; „შჯულსა აღასრულებთ სამეუფოსა“ **იაკ. 2,8**; „დაჯდა საყდართა სამეუფოთა“ **მ. სწ. 77,26**; „კარად სამეფოდ წარემართა ვარსქენ პიტიახში“ **შუშ. I 6**; „გამოირჩინა ეზრა კაცნი, მღდელნი და მფლობელნი (სამეუფონი O)“ I, **I ეზრა 9,16**.

**სამეძვო** სამეძავო, საროსკიპო: „სამეძვოდ შეჰმზადა სახლი იგი“ **მ. ცხ. 420г.** იხ. მეძავი.

**სამზარაულო, სამზარეულო** საჭმლის მოსამზადებელი სახლი; სასაკლაო, საყასბო: „სამზარაულოჲ, ქმნული ქუეშე კერძო“ O, **ეზეკ. 46,23**; „შევიდის მამაჲ სამზარეულოს და უკუეთუ კოჭობნი იხილნის ცეცხლის კიდესა, იკითხის მზარეულისაგან“ **ი.-ე. 40,25**; „რომელი სამზარაულოს იყიდებოდის“ **I კორ. 10,25**. იხ. მზარაული.

**სამზერელ-ი** მარკ. 249r*. იხ. მზერა.

**სამზირ-ი, სამზირო** «სადარ(ა)ნო»: „აღდეგით სამზირისაგან და მივედით ქალაქად“ G,—„აღსდგეთ სადარნოჲსა მისგან და შეხჳდეთ ქალაქად“ M, ისუ ნ. 8,7; „ქმნეს მისთჳს სამზიროჲ“ M, მსჯ. 9,25; „სადა-იგი ავაზაკთა სიმრავლე დამალულ იყოს საზუერესა ამას, სამზირსა სულთა უკეთურთასა“ მ. ხწ. 123,4.

**სამზირელ-ი:** „ვიხილენ სამზირელნი იგი ეშმაკისანი“ მარკ. 253v. იხ. მზერა.

**სამთავრო** «სოფელი», «სატრაპესობა»: „მოვიდა ფესტოს სოფელსა (სამთავროსა Ⴂ) მას“ საქ. მოც. 25,1; „დაუტევნა უფალმან... ხუთნი ესე სამთავრონი უცხოთესლთანი“ pb.,—„დაუტევნა უფალმან... ხუთნი სატრაპესობანი უცხოთესლთანი“ G, მსჯ. 3,3; „არა დაიმარხეს თჳსი იგი სამთავროჲ“ იუდა 1,6. იხ. მთავარი.

**სამთჳსა:** „ესე განგდებულ სამთჳსაჲ მდინარის-კიდესა მას“ იპ. რომ.-კურთხ. მოხ. 118,7.

**სამთხოვლო** მთხოვლისა, მათხოვრისა: „შეიმოსა სამოსელი სამთხოვლოჲ“ მ. ცხ. 314v. იხ. თხოვა.

**სამით-წლითგან-ი** სამწლიანი: „სამით-წლითგანისა და უზეშთაესისა“ II ნშტ. 31,16. იხ. წელი.

**სამიმდემო** «სამარადისო»: „რომელ არს ყოვლად-დასაწუავი სამიმდემოჲ“ G,—„რომელ არს მრგულიად-დასაწუველი სამარადისოჲ“ pb., რიცხ. 23,23. იხ. მიმდემი.

**სამინდო** ფქვილი გამტკიცული: „შესუარე სამი საწყაული სამინდოჲ და ქმენ ყურბეული“ O, დაბ. 18,6; „სამინდოჲ და ზეთი და თაფლი ჰშჭამე“ O, ეზეკ. 16,13; „მიეცემოდა მას დღითი-დღედ სამინდოჲ ათორმეტი გრივი“ O, დან. 13,2.

**სამისნველ-ი** ცრუ წინასწარმეტყველება: „სამისნველნი ჴელთა შინა მათთა“ G, რიცხ. 22,7.

**სამისნობელ-ი** «სამისნო»: „მარჯუენით მისსა იყოს სამისნობელი იერუსალჱმდ მიმართ“ O, — „მარჯუენით მისსა იქმნა სამისნოჲ იერუსალემსა ზედა“ pb., ეზეკ. 21,22. იხ. მისანი.

**სამისო** მისთვის შესაფერისი: „უქადე ჭურჭერი ერთი სამისოჲ“ შუშ. X 8.

**სამკალ-ი** მოსამკელი; ძნა; ნამგალი: „სამკალი ფრიად არს“ მთ. 9,37; „ჰმკიდე თუ სამკალსა ყანასა შინა შენსა, დაგიშთეს მუნ მჭელეული“ G, II შჯ. 24,19; „სამკალი შენი და სასუთულებელი შენი დაჰთრგუნო“ O, ეს. 16,9; „შეკრიბოს სამკალი მდგომარჱ მკლავითა თჳსითა“ I, ეს. 17,5; „სადა არს სამკალი მაგისი?“ ფლკტ. 134,25. იხ. მკა.

**სამკაულ-ი** «სამოსელი», მორთულობა, ტანსაცმელი: „მური, შტახსი, კასიაჲ სამკაულისაგან შენისა (სამოსელთაგან შენთა Ⴂ)“ ფს. 44,9; „სამკაულისა წილ თავისა სიმტიერე მოგიჴდეს“ I, ეს. 3,24; „ვითარცა სძალი, შემამკო მე სამკაულითა“ I, ეს. 61,10; „განრცხეს ლჳნითა სამკაული თჳსი“ იპ. რომ.-კურთხ. მოხ. 68,14; „შთაიცუა იგი ვითარცა სამკაული დიდებისაჲ“ O, ზირ. 27,9; „რაჲსათჳს მეწამულ არს სამკაული შენი?“ I, ეს. 63,2; „მიუძლუანოა სამკაული ესე მისი?“ შუშ. VII, 27.

**სამკედელ-ი** სამკუთხედი: „მოიღო ღმერთმან ბეჭედი იგი სამკედელი და დაბეჭდა სამარჱ იგი“ ადამ. 21,27. იხ. კედელი.

**სამკეც-ი** სამრიგად: „რამეთუ სამკეცად იყო (სტოანი)“ O, ეზეკ. 42,5. იხ. -კეცი.

**სამკლავე:** „შეისხნა სამკლავენი და სალტები და ბეჭდები და საყურნი“ O, ივდ. 10,4. იხ. მკლავი.

**სამკუდრო** სამკვდრო: „წარმოიძღუანა ნელსაცხებელისა ცხებაჲ ჴორცთა ჩემთა სამკუდროჲსა მის შესამოსელად“ მრ. 14,8; „მიუტევე მაგას, რაჲთა დღესა მას სამკუდროჲსა შემოსისა ჩემისათჳს დაჰმარხოს ეგე“ ი. 12,7. იხ. კუდომა.

**სამკურნალო** საექიმო: „სამკურნალოჲ განღებულ არს“ მრთ. C, ოქრ.-უძღ. შვ. 519; „ესე არს სამკურნალოჲ კაცისაჲ“ მ. ცხ. 365v; „არა გარე მივაქცევ სამკურნალოსა სულთასა“ მ. ცხ. 49v. იხ. კურნება.

**სამკჳდრებელ-ი** «დამკჳდრება», «მკჳდრობა», «საყოფელი», «დანაპყრობი», მემკვიდრეობა, საცხოვრებელი, მამული: „მივედით... ქუეყანად სამკჳდრებელისა თქუენისად“ M,—„წარედით... ქუეყანად დამკჳდრებისა თქუენისად“ G, ისუ ნ. 22,4; „ყოველი ქალაქები ლევიტელთა შორის სამკჳდრებელისა ძეთა ისრაელისათასა“ pb.,—„ყოველნი ქალაქნი ძეთა ლევისთა დანაპყრობისა ძეთა ისრაჱლისათაჲსა“ G, ისუ ნ. 21,41; „მიუძღუანე იგი ყოველთა საზღვართა სამკჳდრებელისა ისრაელისათა“ M,—„წარვეც ყოველსა საზღვარსა მკჳდრობისა ძეთა ისრაჱლისათაჲსასა“ G, მსჯ. 20,6; „სამკჳდრებელი მისი გარემო არს მისსა“ Ⴀ,—„საყოფელნი მისნი მის თანა“ Ⴂ, ფს. 121,3; „დავიპყრათ სამკჳდრებელი იგი მისი“ მთ. 21,38; „ტომი დანისი ეძიებდა სამკჳდრებელსა თავისა თჳსისასა დამკჳდრებად“ M, მსჯ. 18,1; „მიგცნე შენ ყოველნი წარმართნი სამკჳდრებელად შენდა“ ფს. 2,8; „ნუუკუე ქუაბნი აფთართანი ჰყვნე სამკჳდრებელად ჩემდა“ ფიზ. XXVIII 10; „რომელსა მე მივსცემ ძეთა ისრაჱლისათა სამკჳდრებელად“ G, II შჯ. 32, 49; „სამკჳდრებელი მათი და საყოფლები მათი“ M, I ნშტ. 7,28; „ენება... დაპყრობაჲ სამკჳდრებელისა ჩუენისაჲ“ ი.-ე. 51,37. იხ. მკჳდრი.

**სამნაკეც-ი** სამმაგი: „ქმნა... სამნაკეცად გარემოწმასნვილი ოქროჲ თითოეულად ფარებსა მას“ O, III მფ. 10,17; „ნავი, რომელი ჰბრძოდის სამნაკეცთა მათ ღელვა-ტეხილობათა ზღჳსათა“ მ. ცხ. 153v; „იყო აღძრვაჲ სამნაკეცთა მათ ღელვათაჲ“ Sin.—11, 393r. იხ. -კეცი.

**სამნო** «გასაგებელი», «დგომა», საგამგეო, მდგომარეობა; «მნობა»: „რაჟამს გარდავდგე სამნოსა ამას (მნობისაგან DE)“ ლ. 16,4; „სამნოჲ რწმუნებულ არს ჩემდა“ I კორ. 9,17; „სამნოჲ შენი მივსცე ჴელთა მისთა“ O,—„გასაგებელი შენი მივსცე ჴელთა მისთა“ pb., ეს. 22,21; „მოელო შენ სამნოჲსაგან შენისა და დგომისაგან შენისა“ I, ეს. 22,19. იხ. მნე.

**სამოთხე** ბაღი, ყვავილნარი: „ხილვაჲ სამოთხისაჲ ზაფხულის სავსე არნ ყოვლითა საწადელითა“ ლიმ. 1,8; „და-

* წყარო ფანქრითაა მიწერილი (რედ.).

ფლეს იგი სამოთხესა სახლისა მისისასა“ M, II ნშტ. 33,20; „ვიქმენ მე მტილები და სამოთხები“ O, ეკლ. 2,5; „დაასხთ სამოთხეები“ I, იერემ. 29,5; „იყო მისი სამოთხე მახლობელად ტაძართა მისთა თანა“ I, დან. 13,4; „იხილა უფალი, მომავალი სამოდიხედ (!)“ Ath.—11,224v.

**სამოთხველ-ი** სასეირნო, «სავალი»: „შერაცხა უფსკრული სამოთხველად“ O,—„შეირაცხა უფსკრული სავალთა შინა“ pb., იობ 41,23; „სამოთხველნი მათნი ზედა ქორებისანი ეგრეთვე“ I, ეზეკ. 42,5. იხ. მოთხვა.

**სამორკინალო** საბრძოლო, შესაჭიდებელი: „სამორკინალოთა შინა გამოიცდების ძლიერი“ მ. ცხ. 42r. იხ. რკინება.

**სამოსელ-ი** (სამოსლისა) «კუართი», «შესამოსელი», «სამკაული», «ფიჩუ», «ფრთა», «კუბასტი», ტანისამოსი, მოსასხამი: „დაიპო სამოსელი თჳსი“ DE, — „დაიპო კუართი თჳსი“ C, მრ. 14, 63; „განიძარცოს სამოსელი (შესამოსელი I) მისი“ M, ლევიტ. 6,11; „მური, შტახსი, კასიაჲ სამკაულისაგან შენისა (სამოსელთაგან შენთა Ⴂ)“ ფს. 44,9; „არა იჴუთო სამოსელი ქურივისაჲ“ G,—„ნუ მიჰჴუთავ ფიჩუსა ქურივსა“ M, II შჯ. 24,17; „გარდამომდევ სამოსელი შენი მჴევალსა შენსა“ O,—„გარე-მოსდვა ფრთაჲ შენი მჴევალსა შენსა“ G, რუთ 3,9; „ფართო იყვნიან სამოსელნი მათნი“ C,—„ფართო ყვნიან კუბასტნი მათნი“ მთ. 23,5; „არა ემოსა სამოსელი საქორწინჲ“ მთ. 22,11; „სამოსელი სელისაჲ შეიმოსოდიან და არა შეიმოსოდიან მატყლისაჲ“ O, ეზეკ. 44,17; „მოიღო სამოსელი თჳსი და შეიმოსა იგი“ O, დაბ. 24,65; „ვითარცა სამოსელი, დასძუელდეთ“ I, ეს. 50,9; „რომელი მოგიღებდეს სამოსელსა შენსა“ ლ. 6,29; „შეიმოსე ნათელი ვითარცა სამოსელი“ ფს. 103,2; „მომიღეს სამოსელი ჩემი ჩემგან მცველთა ზღუდისათა“ O, ქება 5,7; „ნუ ვის თანა იტყჳ ძძისა სამოსლისათჳს“ შუშ. XV 14. იხ. მოსა; სასამოსლე, ტანისამოსი.

**სამოციქულო** მოციქულისა: „ვართ სამწყსონი სამოციქულოჲსა ეკლესიისა წმიდისანი“ რიფს. 164,30; „კაცი იყო სამოციქულოჲ ჩუენდა მომართ“ ფოკა 345v. იხ. ციქუ.

**სამპირ-ი:** „ქელთა აქუნდა ფუცხჳ სამპირი“ O, I მფ. 2,14; „რომელთა სამპირები ლახურები აქუნდა“ მ. ცხ. 411 v. იხ. პირი.

**სამროწლე** «სამწყსო ჯარი», «მროწეული»: „ვერძნი უბიწონი სამროწლისაგან და ცხოვართაგან და თხათაგან“ G,—„უბიწოჲ ვერძი სამწყსოჲსა ჯართა, ცხოვართაგან და თხათაგან“ pb., ლევიტ. 22,19; „რომელმან მოიხუნეს ძღუენნი... სამროწლეთაგან ანუ ცხოვართაგან... უბიწოჲ იყოს“ G,—„უკუეთუ შესწიროს ძღუენი... მროწეულითგან ანუ არვისაგან, უბიწო იყოს“ pb., ლევიტ. 22,21; „აკურთხეს... ზროხანი სამროწლისა შენისანი და არვები ცხოვართა შენთა“ M, II შჯ. 7,13. იხ. მროწეული.

**სამრჭუალ-ი** იხ. სამშჭუალი.

**სამ-სამით** სამ დღეში ერთხელ: „ჭამდა იგი ორ-ორით დღით და მრავალგზის—სამ-სამითცა“ საკ. წიგ. II 97,32.

**სამსართულ-ი** მესამე სართული: „აღვიდოდიან... შუვათაგან სამსართულსა მას“ O, ეზეკ. 41,7. იხ. სართული.

**სამსართულედ-ი** სამსართულიანი: „ნესტუები იგი ქმნის ერთმანერთსა ზედა... სამსართულედად“ ბ. კეხ.-ექუს. დღ. 114,2. იხ. სართულედი.

**სამსახურ-ი:** „წარვიდა ოდესმე სამსახურსა მოწაფე“ მ. ცხ. 197r; „ერთი ნაწილი სამსახურად სახლისა და თავისა მათისა“ მ. ცხ. 184r.

**სამსახურებელ-ი** «მსახურებითი», მოსახმარებელი: „ყოველი საქმე სამსახურებელისა (მსახურებითი G) არა ჰქმნეთ“ pb., ლევიტ. 23,7; „ჰმსახურებდით სამსახურებელსა უფლისა ღმრთისასა“ O, I ეზრა 1,4; „აწ იხილეთ სამსახურებელი თქუენი“ O, დან. 13,26; „ოქროჲსა სამსახურებელითა ჭამდეს და სუმიდეს“ O, I, ეზრა 3,6; „აღმოუცენა... მწუანე სამსახურებელად კაცთა“ ფს. 103,14. იხ. მსახური.

**სამსტოვრო, სამსტურო, სამსტრო, სამსტორო** საზვერავი, «სადარნო»: „ვითარცა სამსტოვროჲ (სამსტროჲ), რომელი დგან ბორცუსა ზედა“ O, ეს. 30,17; „საბრჯე ექმნენით სამსტუროსა (სამსტროსა pb.)“ O, ოვსე 5,1. „მოვიდა სამსტოროსა მას უდაბნოჲსასა“ II ნშტ. 20,24; „სხუაჲ მთავარი მოვალს... მაღნართაჲთ სადარნოჲთ“ G, II ნშტ. 20,24. იხ. სტუანვა.

**სამსჭუალ-ი** იხ. სამშჭუალი.

**სამსხუერპლო** რიცხ. 18.9.* იხ. მსხუერპლი.

**სამსჯავრო** იხ. სამშჯავრო.

**სამუმლე** მუმლისა, კოღოსი: „ვიქმოდე ბადესა სამუმლესა“ ლიმ. 130,16. იხ. მუმლი.

**სამუშაკო** სამუშაო: „რომელი მოვალს სამუშაკოსა მას მონაზონებისასა“ მ. ცხ. 93r; „რაჲ არს, მამაო, სამუშაკოჲ სულისაჲ“? მ. ცხ. 281v. იხ. მუშაკი.

**სამღდელო** სამღვდლო; «ტაძარი»: „სამღდელოჲ იგი ჭურჭერი და სამსახურებელი მიიღე“ O, ეზრა 8,18; „შევიდა... სამღდელოსა მას“ C,—„შევიდა... ტაძარსა მას“ DE, მრ. 11,11. იხ. მღდელი.

**სამღერელ-ი** სათამაშო, სახუმრო, «სამროკველი», თეატრი, სათამაშო ადგილი: „შეჰრაცხა სამღერელად ცხორებაჲ ჩუენი“ O,—„შერაცხა სამროკველ ყოფად ცხოვრებაჲ ჩუენი“ pb., სიბრძ. სოლ. 15,12; „მძლავრნი—სამღერელ მისა“ O, ამბ. 1,10; „ახლოს არს დღესასწაული, და თუ შევიდენ ძენი შენნი სამღერელსა...“ ფლმნ. 294r. იხ. მღერა.

**სამყარო** სიმტკიცე, საყრდენი: „შექმნა მეფემან სოლომონ ძელი იგი უთლელი სამყაროდ ტაძრისა“ O, III მფ. 10,12; „დაამტკიცა ქუეყანაჲ სამყაროსა ზედა თჳსსა“ ფს. 103,5; „ქუეშე კერძო სამყაროსა მას ფრთენი მათნი განმარტებულ“ O, ეზეკ. 1,23; „მეფუცა მე სამყაროსა ცისასა“ H—341,47; „რომელმან განაწყვნა ვარსკულავნი სამყაროსა შინა, დაემსჭუალა“ Ath.—11,201r.

---

* წყარო ფანქრითაა მიწერილი (რედ.).

**სამყნელ-ი** «მოსაკუფხლავი»: „უკუეთუმცა მსთულებელნი შევიდეს შ.ნდა, არამცა დაუტევეს სამყნელი მკვრტი (მოსაკუფხლავი pb.)“ O, **აბდია 1,5**. იხ. მყნა.

**სამშაბათ-ი***

**სამშჳნელ-ი, სამშჳნველ-ი** «სული»: „იკურთხოს გუამი შენი, სული და სამშჳნველი“ **მ. ხწ. 19,10**; „შთაბერა მას ღმერთმან სამშჳნველი ცხორებისაჲ“ **მ. ცხ. 419r**; „მისწუთების... ვიდრე განსაყოფელადმდე სულისა და სამშჳნველისა“ **მ. ცხ. 231r**; „ვიდრემდის იყოს სამშჳნველი ცხვრთა ჩემთა“... **Q—240,123**. იხ. მშჳნვა.

**სამშჭუალ-ი, სამსჭუალ-ი, სამრჭუალ-ი** (სამშჭულისა) ლურსმანი: „რკინა ფრიად სამშჭულად კარებისა და ბჭეთა“ **M, I ნშტ. 22,3**; „მახე თქუენდა იყვნენ და საფრჴე და სამშჭულებ ტერფთა შორის თქუენთა“ **G, ისუ ნ. 23,13**; „პასანიკმან კუერითა მით რკინისაჲთა სცა სამსჭუალთა“ **ქ. ცხ. 94,6**; „შემრჭუალენით ჭამლთა მისთა სამრჭუალნი“ **H—341,121**. იხ. განმსჭუალვა, განმშჭუალვა, [მსჭუალვა, მშჭუალვა].

**სამშჯავრო, სამსჯავრო** სასამართლო: „სამშჯავროჲ დაეგო და წიგნნი განეხუნეს“ O, **დან. 7,10**; „ოდეს-იგი წარადგინნენ საშინელსა მას სამსჯავროსა“ **მ. ხწ. 16,14**. იხ. სჯა.

**სამცველო** საყარაულო: „ივლტიედ ყოველნი, რომელთა ჰნებავნ მიპარვად სამცველოჲ მათი“ **მ. ხწ. 13,9**. იხ. ცვა; შდრ. კრულთ-სამცველო.

**სამძალ-ი** სამსიმიანი საკრავი (?): „მოვიღოთ სამძალი იგი ძლევისაჲ“ **საკ. წიგ. II 8,19**. იხ. ძალი.

**სამძიმარ-ი**: „მოსაწყინელ და სამძიმარ არნ იგი მიერ ჟამთაგან, ვიდრემდის მივიდიან საფლავსა“ **მ. ხწ. 223,29**.

**სამწდეო** სასმისი: „აღიღო ერთმან ბერთაგანმან სამწდეოჲ და ჰიქაჲ“ **მ. ცხ. 118r**. იხ. მწდე.

**სამწერობელ-ი**: „განავლინე დიაკონი ესე, რომელსა სამწერობელი უპყრიეს“ **ლიმ. 67,21**; „დიაკონი, რომელსა-იგი სამწერობელი ეპყრა სიწმიდისაჲ“ **საკ. წიგ. II 120,2**.

**სამწიგნობრე** სამდივნო; სკოლა: „დღითი-დღედ (ეტყოდა) სამწიგნობრესა მას ტჳრანჱსსა“ **საქ. მოც. 19,9**. იხ. წიგნი.

**სამწილად** სამმაგად, «სამგზის»: „გამოწერენ იგი გულსა შენსა სამწილად“ O,—„გამოიწერე იგი თავისად სამგზის“ pb., **იგ. სოლ. 22,20**. იხ. წილი.

**სამწირებელ-ი** «საყოფელი» (უცხო მხარეს): „არა ეროდა სამწირებელსა მას ლოთისსა“ O,—„არა ჰრიდა საშოფელსა ლოთისსა“ pb., **ზირ. 16,9**. იხ. მწირი.

**სამწლისა-ჲ** სამი წლისა, სამწლიანი: „დიაკეული სამწლისაჲ არს“ O, **ეს. 15,5**; „მომგუარე მე დიაკეული სამწლისაჲ“ O, **დაბ. 15,9**. იხ. წელი.

**სამწმიდაარობა** სამგზის «წმიდაოს» თქმა: „უგალობენ სამწმიდაარობითა ერთღმრთეებასა“ **გრ. ანძ.-შობ. 296,24**.

**სამწმიდაარსობა** სამგზის «წმიდა არსის» თქმა: „სამარადისოდ გალობს სამწმიდაარსობისა მას გალობასა“ **მ. ცხ. 391v**. იხ. წმიდა.

**სამწუხრო** საღამოსი: „ვითარ ჟამსა ოდენ მსხუერპლისა სამწუხროჲსასა“ O, **დან. 9,21**; „რაჲთა არა ფრიად განძღებითა მოგეწყინოს სამწუხროჲ იგი საზრდელი“ **ბ. კეს.-ექუს. დღ. 122,21**.

**სამწუხროდ** საღამოზე: „განთიად საჭმელსა ჭამდეს და სამწუხროდ ამბარსა განუყოფდეს ჭელმწიფეთა“ **იპ. რომ.-კურთხ. ისაკ და იაკ. 114,1**. იხ. მწუხრი.

**სამწყემსო** მწყემსისა: „აღიღო ვაშკარანი იგი სამწყემსოჲ“ **ატმ. 109,12**.

**სამწყსო** ფარა: „იყვნენ ერთ სამწყსო და ერთ მწყემს“ **C, ი. 10,16**; „იყვნეს მუნ სამწყსონი ცხოვართანი და განისუენებდეს მუნ“ O, **დაბ. 29,2**; „კურთხეულ იყვნენ... მროწეულნი ზროხათა შენთანი და სამწყსონი ცხოვართა შენთანი“ **M, II შჯ. 28,4**; „ვითარცა ლეკუნი ლომთანი შორის სამწყსოთა ცხოვართასა“ O, **მიქია 5,8**; „თმაჲ შენი ვითარცა სამწყსოჲ თხათაჲ“ O, **ქება 6,4**. იხ. მწყემსი.

**სამწყულ-ი** «დიაკეული», «ზუარაკი», ხბო (გასახედნი): „ვითარცა სამწყული მტრიობარი, შესტრიობდა ისრაჱლი“ O,—„ვითარცა დიაკეული მტრიობალი, იქმნა ისრაელი მტრიობალ“ pb., **ოვსე 4,16**; „განვისწავლო, ვითარცა სამწყული უმწყო ვერ დავიმწყე“ I—„განვიწუართე, ხოლო მე ვითარცა ზუარაკი არა განვისწავლე“ pb., **იერემ. 31, 18**; „შენდა კმა არიან ორნი იგი ჭარნი სამწყულოთურთ“ **პოვნა სტეფ. 666,8**.

**სამჭედლო**: „სენაკი ესე სამჭედლოჲ“ არს“ **მ. ცხ. 101v**; „ხოლო... საჯორე და სამჭედლოჲ...—ესე იკონომოსისა გასაგებელნი იყვნეს“ **ი.-ე. 44,1**. იხ. ჭედა.

**სამჭედურ-ი, სამჭადურ-ი** ანკესი: „მო-მე-ითრიოა ვეშაპი სამჭედურითა და განიღო ხრატუკი ნიღრსა მისსა“ O, **იობ 40,20**; „აღმოგიყვანო შენ სამჭედურითა ჩემითა“ **ეზეკ. 32,3**; „ვითარცა სამჭადურისა მატლსა შინა ..“ **ეპ. კჳპრ.-აღდგ. 230,4**; „მოგემთხჳოს შენ სამჭედური ანუ ბადე“ **ბ. კეს˙-ექუს. დღ. 99,14**. იხ. ჭედა; შდრ. შთამგდებელი სამჭედურისა.

**სამჭელეულ-ი** ძნა, კონა: „შევწიროთ მისა სამჭელეული იგი სულისაჲ“ **საკ. წიგ. II 10,39**. იხ მჭელეული.

**სამხარ-ი** (სამხრისა) «ბღუარი», სამხრეთი: „ესე არიან მისნი საზღვარნი სამხრით“ G,—„ესე არს საზღვარი მათი ბღუარით“ pb., **ისუ ნ. 15,4**; „სამნი ხედვიდეს სამხრად“ **M, II ნშტ. 4,4**.

**სამხრით კერძო** «ბღუარით კერძო», სამხრეთისაკენ: „იქმნნეს საზღვარნი... კიდიდმდე სამხრით კერძო“ G,—„იყვნეს საზღვარნი... კიდედმდე ბღუარით კერძო“ pb., **ისუ ნ. 15,1**.

**სამხარ-ი** (სამხრისა) სადილი: „თქუენ მიართჳთ სამხარი მომკალთა მათ“ **წწტყ., 96**; „კელარნი სამხრად ყოვლადვე სატრაპეზოს მივიდიან“ **ი.-ე. 43,17**; „მოიწია ჟამი სამხრისაჲ“ **საკ. წიგ. II 102,38**.

**სამხარს** შუადღისას; «საშუალსა დღისასა», «სამხრის»: „ოდეს წარვიდის ყოველი იგი ერი შუა სამხარს“ O,—„კრებული იგი მიმოდაიგის სამხრის ოდენ“ I,—„ოდეს წარვიდის ერი ს˜აშუალს˜ა დღისასა“ pb., **დან. 13,7**.

* განმარტებისა და ციტატისათვის ადგილია დატოვებული (რედ.).

**სამხლე** მწვანილისა: „იყოს ჩემდა მტილად სამხლედ“ O, III მფ. 21,2. იხ. მხალი.

**სამხრება** სადილობა: „რომელნი-იგი ისამხრებოდეს“ საკ. წიგ. 119,14; „ისამხრნეს იგინი“ იქვე, 118,9; „ვი-სამხრეთ ერთად“ მ. ცხ. 215v; „რაჲთა ისამხრონ“ მ. ცხ. 218 v. იხ. სამხარი.

**სამხრის** შუადღისას, «საშუალი დღისაჲ»; «სამხარს»: „დილეულ და სამხრის მიუთხრობდე“ ფს. 54,18; „ესმოდენ ვალალებაჲ დღითი და ღაღადებაჲ სამხრის“ O, იერემ. 20,16; „კრებული იგი მიმოდაიგის სამხრის ოდენ“ I,—„ოდეს წარვიდის ყოველი იგი ერი შუა სამხარს“ O,—„ოდეს წარვიდის ერი საშუალსა დღისასა“ pb., 13,7.

**სამხრის-ყოფა** სადილის გამართვა: „უბრძანა მათ ების-კოპოზმან მის თანა სამხრის-ყოფაჲ“ საკ. წიგ. II 97,4.

**სამხრობა** სადილი, სადილობა: „დაიყენა იგი... მის თანა ჟამსა სამხრობისასა და შემდგომად სამხრობისა უსხა... ჴელთა წყალი“ მ. ცხ. 325r; „მოიწია ჟამი ბერისა მის სამხრობისაჲ“ მ. ცხ. 226r. იხ. სამხარი.

**სამჴარ-ი, სამჴრე** «საბეჭური», «ლევიტონი»: „ანთრა-კები გამოსაქანდაკებელად სამჴართათჳს და საწჳევთა“ O, გამოსლ. 25,7; „წუერით, რომელ გარდამოვალნ სამჴართა ზედა სამოსლისა მისისათა“ Ꞇ, ფს. 132,2; „გარდასდვა მათ ზედა სამჴრჱ“ M, ლევიტ. 8,7; „სამჴრენი (სამ-ჴარნი pb.) იგი კარისა მის ელამისანი ათ წყრთა“ O, ეზეკ. 40,48; „აღიღო ლევიტონი თჳსი, რომელ არს საბე-ჭური, გინა თუ სამჴრე თჳსი“ მ. ცხ. 140r. იხ მჴარი.

**სამჯერ** სამგზის: „დაიბანნის სამჯერ“ ფიზ. IX 15; „მი-წოდა სახელით სამჯერ“ პოვნა სტეფ. 658,20. იხ. -ჯერ.

**სანადირო:** „სანადიროჲ, რომელ დაარწყუეს, შეიპყრას ფერჴი მათი“ Ꞇ, ფს. 34,8; „მოსდვეს დიდი ბადჱ სანა-დიროჲ შორს“ მ. ცხ. 193v. იხ. ნადირი.

**სანავე** ნავის ფასი, ქირა: „მისცა სანავჱ მისი და შევიდა მას“ O, იონა 1,3; „ვითარ შემოხუალთ ნავსა ამას, რამეთუ არა გაქუს სანავე“ H—341,266. იხ. ნავი.

**სანათლავ-ი** განმანათლებელი: „ეწოდა ადგილსა მას მთა-ვართა სანათლავი“ ქ. ცხ. 116,6.

**სანათლო** მოსანათლავი სახლი თუ ჭურჭელი: „მეძი-ნა მე... განშორებულსა მას სახლსა სანათლოჲსასა“ პოვნა სტეფ. 658,7; „რაჲთა განჰმზადოს სანათლოჲ“ დიონ. 146,22. იხ. ნათელი.

**სანატრელ-ი** ბედნიერი: „სანატრელ არიან ცოლნი შენნი“ O, III მფ. 10,8; „სანატრელ ყოს იგი ქუეყანასა ზედა“ ფს. 40,3; „განაგდო სანატრელი სასოებაჲ ქრის-ტჱსი“ შუშ. I, 18; „სანატრელმან შუშანიკ, ვითარცა წინაჲსწარმეტყუელმან, ჰრქუა“ შუშ. II 8; „სამგზის სანატ-რელნი იგი მამანი ჩუენნი... განაგებდეს“ ი.-ე. 15,23. იხ. უსანატრელესი.

**სანატრელობა** ბედნიერება: „რომელთა-ეგე მოიღეთ და გაქუს ზეცისა ეგე დიდებაჲ და სანატრელობაჲ იგი ჭეშმარიტისა მის ნათლისაჲ“ ფლპ. მოც. 9,38. იხ. ნეტარი.

**სანაცრე:** „ბჭე იგი სანაცრისაჲ დაიპყრა მელქია“ O, ნეემ. 3,14. იხ. ნაცარი.

**სანახ-ი, სანახ-ებ-ი** მხარე, ქვეყანა: „ეპიფანე რაჲ ნათე-სავით იყო ფინიკელთაჲ, სანახისაგან ელევთეროპოლისისა“ საკ. წიგ. II 92,12; „წარავლინნეს ყოველსა მას სანახებ-სა“ მთ. 14,35; „იხილა ყოველი სანახები იორდანი-საჲ“ O, დაბ. 13,10; „მოვლო ყოველი სანახები მუხნა-რისა“ ქ. ცხ. 107,7. იხ. მოსანახე.

**სანახპეტო** «სასატრაპესო», სანახარარო: „ხუთთა მათ სანახპეტოთა ფილისტიმისათა“ M, — „ხუთნი სასატ-რაპესონი ფილისტიმელთანი“ G, ისუ ნ. 13,3.

**სანდალ-ი** ფეხსაცმელი: „შეირტყ სარტყელი და შეისხენ სანდალნი შენნი“ საქ. მოც. 12,8; „სანდალნი მათნი დაძუელებულ და დაბებკულ იყვნეს ფერჴთა ზედა მათთა“ M, ისუ ნ. 9,5; „სანდალნი შენნი წარიჴადენ ფერჴთაგან შენ-თა“ I, ეს. 20,2.

**სანდალ-ი:** „უკუეთუ ინებოს კაცმან შემზადებაჲ საკუმეველისა სულნელისაჲ გუნდრუკითა წმიდითა და სანდლითა და ფრჩხილითა“ H—622,20r.

**სანდალ-ი** ნავი(?): „უკუეთუ მცირე იგი სანდალი დაჰვარ-დეს, დაღაცათუ ჭირსა შეჰვარდების, გარნა ჯერეთცა ვალ-სვე“ მ. ცხ. 153v.

**სანდალგანჴსნილ-ი** «ჴამლთა წარჴდილი»: „ეწოდოს სა-ხელი მისი ისრაჱლსა შორის სახლი სანდალგანჴსნი-ლისაჲ“ G,—„ერქუას მას სახელი ისრაელსა შორის სახლი ჴამლთა წარჴდილისაჲ“ pb., II შჯ. 25,10. იხ. ჴსნა.

**სანებელ-ი** სასურველი: „რომელ არს საწადელი თუალთაჲ და სანებელი გულთაჲ“ ბალ. 73,18. იხ. ნება.

**სანებიეროდ** ნებიერად: „ჭამადსა, რომელსა სანებიე-როდ გენებოს მიღებაჲ“ მ. ცხ. 35v. იხ. ნებიერი.

**სანერგე** «ვენაჴები»: „სანერგე მათი გომორით“ G,—„ვე-ნაჴები მათი გომორელთაგან“ M, II შჯ. 32,32. იხ. ნერგი.

**სანეფხავ-ი:** „იხილა ბუნებაჲ იგი ჟამისაჲ მის და ადგი-ლისაჲ, რამეთუ სანეფხავ არს და ზამთარი იგი მის წლი-საჲ—ბოროტ“ მრთ. S. ბ. კეხ.-40-თჳს 118,36. იხ. ნეფხვა.

**სანთელ-ი** «ბაზმაკი», სინათლე, ლამპარი, კანდელი: „შებურონ სანთელნი მისნი, მოსაჴლუნნი მისნი და განსა-ჴოცი მისი“ pb.,—„დაიბურონ... ბაზმაკნი მისნი და მარწუხნი მისნი და მისაყოფელნი მისნი“ G, რიცხ. 4,9; „არ-ცა აღანთიან სანთელი“ მთ. 5,15; „გამოვიხილო იერუსა-ლჱმი სანთლითა“ სოფ. 1,12; „იყვნეს სანთელნი მრავალნი ქორსა მას ზედა“ საქ. მოც. 20,8; „მოვალს მუნ ლამპრებითა და სანთლებითა და მახჳლებითა“ C, ი. 18, 3; „მოითხოვა სანთელი და შევიდა მუნ“ საქ. მოც. 16, 29; „სანთელი ჩემი დაშრიტა“ შუშ. XVI 33. იხ. სა-სანთლე.

**სანობარ-ი** კონუსი, ფიჭვის კონუსებრი ნაყოფი: „არს იგი მსგავსი ბურთუსა, ზედაკერძო კუერსა მას მზისასა ინაჴით, მსგავსად სანობარისა“ გრ. ნოს.-კაც. აგებ. 194,5.

**სანო(ვ)აგე, სანუ(ვ)აგე** საჭმელი: „სადა არს... პირად-პი-რადი სანოვაგჱ, რომელი მაგას (მზარეულსა) დაუმზადე-ბიეს?“ ფლკტ. 134,25; „არა ჰნებავს მას მრავალი სანო-ა[illegible], ვითარცა ნაყროანთა“ მ. სწ. 173,36; „სადა იყვნენ მა-შინ სანოვაგენი და საშუებელნი გემოვანნი?“ მ. სწ. 94,5;

„უკუეთუ მიუშუა განძლომად, გთხოვდეს მერმე სანუვაგეთა და სანუკვართა“ მ. ხწ. 305,15.

**სანოვაგე** იხ. ნოვაგი; სასანოვაგე.

**სანუკვარ-ი** საჭმელი: „უკუეთუ მიუშუა განძლომად, გთხოვდეს მერმე სანუვაგეთა და სანუკვართა“ მ. ხწ. 305,15; „უქმნა... მცირე სანუკვარი“ მ. ცხ. 111v. იხ. ნუკევა.

**სანქრევა** ქარი, ნიავქარი: „ნუ დამფარავნ მე დამბნელებელი იგი სანქრევაჲ“ ფლპ. მოც. 12,42.

**სანქრეველ-ი:** «განფიწლვა» „ვითარცა-იგი განინქრიის სანქრეველითა“ O, —„ვითარ სხჱდ განიფიწლვის ფიწალსა“ G, ამოს 9,9. იხ. ნქრევა.

**საჲტ-ი** სალუნე, დოქი: „ალიღეს უკუე ჭამადი იგი და საჲტი ღჳნოჲ“ მ. ცხ. 381v.

**საპარიკონომოსო:** „საპარიკონომოსოჲ და საწანგროჲ... ესე იკონომოსისა გასაგებელნი იყვნეს“ ი.-ე. 43,32. იხ. პარიკონომოსი.

**საპარსველ-ი** «მახჳლი», სამართებელი: „არა აღსრულ არს საპარსველი თავსა ჩემსა“ M,—„მახჳლი არა აღსრულ არს თავსა ზედა ჩემსა“ G, მსჯ. 16,17. იხ. პარსვა.

**საპატიო** პატივცემული: „არა თუ საპატიოთა კაცთა ოდენ... თაყუანის-სცემნ“ ი.-ე. 35,16. იხ. პატივი.

**საპატნეზეობა:** „შესლვად პირისაგან შენისა საპატნეზეობასა“ G, II შჯ. 20,19. იხ. პატნეზი.

**საპატრეაქო, საპატრიაქო** პატრიარქის კარი/სასახლე: „მოუწოდა საპატრეაქოდ“ ლიმ. 72,32; „აღვიდეს საპატრიაქოდ“ მ. ცხ. 184v. იხ. პატრეაქი, პატრიაქი.

**საპკურებელ-ი** «უსუპი»: „მასხურე მე საპკურებელითა შენითა და განვწმიდნე“ Ꮯ,—„მასხურო მე უსუპითა და განვწმიდნე“ Ꭹ, ფს. 50,9. იხ. პკურება.

**საპოვარ-ი** მრთ. A. ბ. კეს.-მარხ. 52v*. იხ. პოვნა.

**საპურე** ფურნე, პურის საცხობი: „შევიდეს საპურესა და თორნესა შენსა“ O, გამოსლ. 8,3; „წარიღო იფქლი მისი საპურესა“ მ. ცხ. 342v; „წარვედ ოდესმე საპურეს“ მ. ცხ. 379r. იხ. პური.

**საპფირონ-ი** sapphirus, თვალი პატიოსანი: „ყოველი ქვაჲ პატიოსანი შეგემოსა... ანთრაკი და საპფირონი“ O, ეზეკ. 28,13.

**საპფუთ-ი, საპოფთ-ი** ტაშტი: „სასაკუმეველნი ვეცხლისაჲ და საპოფთნები... წარიღო მატაკარანმან“ O,—„სასაკუმევლები და ვეხნები და საპფუთნი... წარიღო ყოველი მატაკარანმან მან“ I, იერემ. 52,19.

**საპყარ-ი:** „ნახევარი საფასისა თჳსისაჲ ეკლესიასა შეწირის და ნახევარი საპყარად მისცის“ ი.-ე. 41,27.

**საპყრობელ-ი** იხ. ჴელის-საპყრობელი.

**საპყრობილე** «კრულთ-სამცველო», სატუსაღო, საპატიმრო: „მოუწოდეს სამსონს სახლისაგან საპყრობილისა“ M,—„მიხადეს სამფსონი სახლით კრულთ-სამცველოჲსაჲთ“ G, მსჯ. 16,25; „შეაყენა საპყრობილედ“ მთ. 14,3; „შესუა იგი საპყრობილესა“ მთ. 18, 30; „უბრძანა... შეგდებაჲ საპყრობილესა“ ფლკტ. 133,33; „მისცნე იგინი საპყრობილესა“ O, იერემ. 29, 26; „რომელნი... მიეცნეს საპყრობილეთა და ექსორია ყვეს“ ნრს. 75,18.

**საპყრობილედ მიცემა** «შეყენება»: „მრავალნი წმიდანი მე საპყრობილედ მივსცენ (შევაყენენ Ꭹ)“ საქ. მოც. 23,10. იხ. პყრობა.

**საპყრობილის-მთავარ-ი** ციხის-თავი: „არარაჲ იცოდა თავით თჳსით საპყრობილის-მთავარმან მან“ O, დაბ. 39,23. იხ. მთავარი.

**საჟამობელ-ი** მუხლი: „დაესწავლა საჟამობელიცა ძლისპირი“ მ. ცხ. 31v. იხ. ჟამობა.

**სარ-ი** ჭიგო, ჯოხი, კვერთხი: „სარითა განვაგე (მოვიკრძალე pb.) (სავენაჴე)“ I, ეს. 5,2; „მანვე უხეთქნა სარითა საცოხნელთა ოდენ“ წწტყ. 94, ბ; „ყოველთა (ვენაჴთა) სარითა განგებაჲ უნდა“ ი.-ე. 42,3. იხ. სარვა.

**სარანგ-ი** ლაშქრის მეთაური: „დააგდო სარანგი თავადად განძას“ ქ. ცხ. 232,7.

**სარბევ-ი** რბენა: „ეწია მათ სარბევით ეზოჲს-მოძღუარი იგი“ საკ. წიგ. II 72,24. იხ. რბევა.

**სარბიელ-ი** მოედანი, ასპარეზი: „გჳლირს... სარბიელსა მას მოღუაწებისასა გამოწულილვით სირბილი“ მ. ცხ. 86v; „მრავალნი არიან მოყუარულნი სარბიელსა ცხენთასა“ ბ. კეს.-ექუს. დღ. 53,20. იხ. რბენა; შდრ. ცხენთ-სარბიელი.

**სარგან-ი** (სარგნისა) სფირიდი, გოდორი: „სარკუმლით სარგნით გარდამოვჴედ ზღუდესა და განვერი ჴელთაგან მისთა“ II კორ. 11,32.

**სარგებელ-ი** სასარგებლო, მარგებელი, მოსაგები; შეწევნა: „რაჲ სარგებელ არს კაცისა?“ მრ. 8,36; „არა არს მათგან სარგებელი“ I, იერემ. 16,19; „ოდეს ვაჭრობით მოქცეულ იყავ მრავლითა სარგებელითა“ მ. ხწ. 109,29; „სავსე არს სარგებელითა, ხოლო შინაგან... სავნებელი“ A—35,118r; „განსწმედენ გონებასა მსმენელთასა სარგებელითა სწავლითა“ ფლკტ. 143,22; „რაჲ-იგი სარგებელ მიჩნდა შჯულისაგან“ იპ. რომ.-კურთხ. მოხ. 164,10; „სარგებელისაგან შორს იპოვნიან“ მრთ. S, ოქრ.-მარხ. და იონ. 109,31.

**სარგებელ ყოფა:** „არარაჲ სარგებელ ეყო“ DE,—„არარაჲ რგებულ იყო“ C, მრ. 5,26; „რაჲცა ჩემგან სარგებელ გეყოს“ მთ. 15,5; „რაჲ-მე სარგებელ ეყოს კაცსა, სოფელი თუ შეიძინოს?“ მთ. 16,26; „რაჲ სარგებელ გეყო, უბადრუკო!“ ვარ. 810. იხ. რგება.

**სარდიონ-ი:** sardius: „სარდიონი და ტპაზიონი... და იასპინი“ O, ეზეკ. 28,13.

**სარეკელ-ი** დასარეკელი, დასაკაკუნებელი: „დაჰრეკა დეკანოზმან სარეკელსა, რაჲთა ძმანი შემოკრბენ დამარხვად ძმისა“ ლიმ. 6,5. იხ. რეკა.

**სარეცელ-ი** «საწოლი», «საგებელი»: „ყოველი სარეცელი (საწოლი pb.), რომელსაცა დაწვეს მას ზედა თესლმდინარე იგი, არაწმიდა არს“ ლევიტ. 5,4; „ანუ თუ აღვჴდე სარეცელსა ცხედრისა ჩემისასა“ Ꭹ,—„არცა

* წყარო ფანქრითაა მიწერილი. (რედ.).

ალვჭდე საგებელსა ცხედრისა ჩემისასა“ ფს. 131,3; „ყრმანი ჩემნი ჩემ თანა არიან სარეცელსა ზედა“ ლ. 11,7; „გარდაყარენ სარეცელნი ეგე შენნი“ საქ. მოც. 9,34; „დაუგეს სარეცელი ერდოსა ზედა და დაწვა“ O, I მფ. 9,25; „სარეცელნი მისნი—ისრის-პირნი მახჳლნი“ O, იობ 41,21; „ბისონი (ბჳსონი O) ეგჳპტით ჭრელებული გიქმნეს შენ სარეცლად“ I, ეზეკ. 27,7. იხ. რეცა.

**სარეწავ-ი** მოსაგები, სარგო, აღებ-მიცემა: „რომლისაჲ სარეწავი დიდძალი შეუვიდოდა უფალთა მისთა მისნობითა მისითა“ საქ. მოც. 16,16; „კარაულითა მით სარეწავი შემოაქუნდა“ Q—240,147; „მისცემდა ხუროთა მათ სარეწავსა არამცირედსა“ საქ, მოც. 19,24; „ჰგონებენ, ვითარმედ სარეწავ არს ღმრთის-მსახურებაჲ“ I ტიმ. 6,5. იხ. რეწვა.

[**სარვა**] იხ. ასარვა, აღსარვა, სარი.

**სართმ-ი** შუბი: „დაგუმირეს იგი სართმებითა მით“ თომა მოც. 19,35.

**სართუავ-ი** წყალი: „გარემოჲს მისა საყოფელი მისი და სართუავნი ღრუბელთანი“ O, II მფ. 22,12.

**სართულ-ი** ჭერი, სახურავი «ქორედი»: „რაჲთამცა სართულსა ჩემსა ქუეშე შემოხუედ“ მთ. 8,8; „შჯობს ცხორებაჲ გლეხისაჲ სართულთა ქუეშე ძელისათა“ O, ზირ. 29,29; „ტაბლათა მათ ზედა იყო სართული საფარველად წჳმისა და სიჭმელისა“ O, ეზეკ. 40,43; „უქმნე გჳრგჳნი სართულსა შენსა“ G, II შჯ. 22,8; „აღვიდოდიან ზედაკერძოსა მას სართულსა“ O,—„აღვიდოდიან ქორედთა მიმართ“ pb., ეზეკ. 41,7; „გლახაკსა არა აქუს სართულიცა, რომელსა ქუეშე შევიდეს“ მ. სწ. 85,27; „ვქმნე გოდოლი შეშისაჲ სამ-სართული“ H—341,97. იხ. სამსართული, უსართულო.

**სართულედ-ი** იხ. ორსართულედი, სამსართულედი.

**სარისხ-ი** საფეხური: „(და დადვა) ზედა ქვისა სარისხთა“ O, IV მფ. 16,17.

**სარკე** (სარკისა): „ვხედავთ აწ ვითარცა სარკითა“ I კორ. 13,12; „ვითარცა კაცი ერთი, რომელი განჰყჳნავნ სარკესა“ O, ზირ. 12,11; „დაყუდებაჲ სარკე არს ცოდვათა სახილავი“ მ. სწ. 22,25.

**სარკინოზ-ი**: „იოტნა წიაღ ევფრატსა სარკინოზთა კერძო“ რიფს. 176,6; „ესე იოვანე იყო ნათესავით სარკინოზი“ საკ. წიგ. II 92,5.

**სარკუმელ-ი** (სარკუმლისა) «პატოჰანი», ფანჯარა: „აღგივსიეს პატოჰანი ეგე, რამეთუ იხილა სარკუმელი, აღსავსე წიგნებითა“ მ. ცხ. 168v; „ჯდა... სარკუმელთა ზედა“ საქ. მოც. 20,9; „გარდამოსუა იგი მელქულ სარკუმლით“ O, I მფ. 19,12; „სარკუმლით სახლისა მისისაჲთ უბანთა გარდამოიჭჳრობნ“ O, იგ. სოლ. 7,6; „სარკუმელნი მისნი იყვნეს განღებულ ქორსა მას მისსა წინაშე ისრაჱლსა“ O, დან. 6,10; „სარკუმლებით შევიდენ ვითარცა მპარავნი“ O, იოვ. 2,9; „გარდაიხედავნ სარკუმლით თჳსით“ მრთ. S. ოქრ-.გურიტ. 228,27; „იყო სენაკსა მას მცირჱ სარკუმელი“ შუშ. VIII 3; „დაუტეონ ორი სარკუმელი სანათობელად აბანოსა მას“ H—341, 149; „განაღეს მესამეცა სარკუმელი აბანოსა მას“ H—341, 151; „დაავიწყდა დაჭშვად კარი სარკუმლისაჲ“ X 329r.

**სარო** cupresus: „აღჰმართა ბოლოჲ მისი ვითარცა საროჲ“ O, იობ 40,12; „ძეძჳსა წილ აღმოგიცენდეს შენ საროჲ“ O, ეს. 55,13; „მოვკაფე სიმაღლე საროთაჲ“ O, IV მფ. 19,23.

**სარსიკ-ი**: „მოიღის სარსიკი, აღიდგის მჭარსა და მარცხენასა ჴელსა მდოგჳ იპყრის, იწებნ სარსიკსა მას მით და ჰამნ“ X 359v.

**სარტყელ-ი** ქამარი: „სარტყელი ტყავისაჲ ერტყა წელთა მისთა“ მთ. 3,4; „არცა განჴსნენ სარტყელნი წელთა მათთაგან“ O, ეს. 5,27; „სარტყელი შაფირისაჲ წელთა მისთა“ ეზეკ. 9,2; „განიჴსნეს სარტყელნი მათნი და შესტყორცნეს ჰორსა“ H—341,162. იხ. რტყმა.

**სარტყლის-შემრტყმელ-ი**: „აწჳეს ყოველსა სარტყლის-შემრტყმელსა და მახჳლოსანსა მათა მიმართ“ O, IV მფ. 3,21. იხ. რტყმა.

**სარქუან-ი** დერგი: „მჭელ ერთ (მიც)... სარქუანსა შინა“ O, III მფ. 17,12; „სარქუანსა შინა დაკრძალული მიუთუალა“ Ath.—11,187v.

**სარქუელ-ი** ხუფი: „მოიღო დედაკაცმან ერთმან სარქუელი და დაარქუა ორმოსა მას“ O, II მფ. 17,19. იხ. რქუმა.

**სარყეველ-ი** შესაძრავი: „მივსცნე იგინი სარყეველად“ O, იერემ. 29,18. იხ. რყევა.

**სარჩელ-ი** იხ. სასჯელი.

**სარცხელ-ი** სარეცხი: „დედაჲ მისი წასრულ იყო საქმედ სარცხელსა“ მ. ცხ. 172r; „ამით განსპეტაკნების უფროჲს ყოვლისა სარცხელისა“ მ. სწ. 281,18. იხ. რცხა.

**სარცხჳნელ-ი**, **სარცხუენელ-ი** «უშუერება», «დაფარული», შერცხვენილი, უშვერი, სასირცხო: „სარცხუენელი მამისა შენისაჲ და სარცხუენელი დედისა შენისაჲ არა გამოაცხადო“ pb.,—„უშუერებაჲ მამისა შენისაჲ და უშუერებაჲ დედისა შენისაჲ არა გამოაცხადო“ G, ლევიტ. 18,7; „არა განაცხადო სარცხუენელი მამისა შენისაჲ“ pb., — „არა გამოაცხადოს დაფარული მამისა თჳსისაჲ“ G, II შჯ. 22,30; „შენ იყავ შიშუელ და სარცხჳნელ“ O, ეზეკ. 16,7; „დაგიტეონ შენ შიშუელი და სარცხჳნელი“ O ეზეკ. 16,39; „სარცხჳნელიცა თჳსი ვერ დაიფაროს“ O, ზირ. 26,11; მამანი მამათა თანა სარცხჳნელსა იქმოდეს“ ჰრომ. 1,27; „დაგიფარე სარცხჳნელი შენი“ O, ეზეკ. 16,8; „უჩუენო თესლებსა სარცხჳნელი შენი“ O, ნაუმ 3,5. იხ. რცხუენა.

**სარწმუნო** სანდო, «ღირსეული», «პატიოსანი»: „სარწმუნოჲ იგი მონაჲ და ბრძენი“ მთ. 24,45; „გაუწყოს სარწმუნომან მსახურმან“ კოლ. 4,7; „სარწმუნო არს შეტყუებაჲ მისი“ O, დან. 2,45; „ერთი მათგანი სარწმუნო არს ჩემ თანა, ხოლო ერთი იგი საეჭუელ არს“ ბალ. 5,34; „მოიღო ლიტრაჲ ერთი ნელსაცხებელი ნარდისა სარწმუნოჲსაჲ“ DE,—„აქუნდა ალაბასტრითა ნელსაცხებელი ნარდისა სარწმუნოჲსაჲ“ DE,—„აქუნდა შიშითა ნელსაცხებელი ნარდიონი პატიოსანი“ C, მრ. 14,3.

„მოიღო ლიტრაჲ ერთი ნელსაცხებელი, ლარდიონი რჩეული" C, ი. 12,3.

**სარწმუნოდ** ნდობით: „წინაწარმეტყუელი იგი, რომელი მოუვლინა მათ უფალმან სარწმუნოდ" I, იერემ. 28,9.

**სარწმუნოება, სარწმუნოვება:** „ესოდენი სარწმუნოებაჲ მიპოვნიეს" მთ. 8,10; „მართალი სარწმუნოებითა ცხონდეს" O, ამბ. 2,4; „რომელმან ამხილოს ზრახვაჲ, მან წარწყმიდის სარწმუნოებაჲ" O, ზირ. 27,17; „უკუეთუ ზღაპრებრ და არა სარწმუნოებით ისმენ" ეპ. კჳპრ.-დაფლ. 93r. იხ. რწმენა; შდრ. არასარწმუნოება, მართლსარწმუნოვება.

**სარწმუნოებისა მოდგამ-ი** თანამორწმუნე: „გულისჴმაყო, ვითარმედ... სარწმუნოებისა მოდგამ (არს)" თევდ. 553.

**სარწყავ-ი** მოსარწყავი: „რომელი სთესვიდეს ყოველთა სარწყავსა" I, ეს. 32,20; „რამეთუ ყოველი იყო სარწყავ" O, დაბ. 13,10; „შემოუგდე წყალი სარწყავი ფინიკოანსა" მ. ცხ. 76r. იხ. რწყვა.

**სარწყაოან-ი** მოსარწყავი: „ვენაჴოვანთათჳს და სარწყაოანთა მისთა შფოთიბენ" მ. ცხ. 79v.

**სარწყულ-ი** «ჩაფი», «ტაკუკი»; «სავსებელი»; «საწყაული», ჭურჭელი საწყლე: „მისცა... სარწყულები ახლები" G,—„მისცა... ჩაფები ახლები" M, მსჯ. 7,16; „იყვნეს... სარწყულნი ქვისანი" DE,—„დგეს ტაკუკნი მარმარილოჲსანი" C, ი. 2,6; „დაუტევა სარწყული იგი თჳსი დედაკაცმან მან" C, ი. 4,28; „ედგა სარწყული მჴართსა მისსა" O, დაბ. 24,15; „განტყდეს სარწყული წყაროსა ზედა" O, ეკლ. 12,6; „შენ სარწყული არა გაქუს" C,—„არცა სავსებელი გაქუს" DE, ი. 4,11; „აღავსეთ სარწყული (საწყაული C) მამათა თქუენთაჲ" მთ. 23,32; „აღავსის სარწყული წყლითა" მ. ცხ. 144v.

**სარწყულ-ი** «სარწყავი»: „სცა მათ ვენაჴები და სარწყული მას დღესა შინა" O,—„სცა მათ ვენაჴები და სარწყავები მას დღესა შინა" pb., იერემ. 39,10. იხ. რწყვა.

**სარჴელ-ი** იხ. საშჴელი.

**სასა:** „სასამან გემოჲ იხილის ჭამადთა" O, იობ 34,3; „რაჲთა დატკბეს სასაჲ შენი" O, იგ. სოლ. 24,13; „ენაჲ ჩემი სასასა ჩემსა აეჭუა" ფს. 21,16; „რაჲთა განგიგრილოს სასაჲ შენი" მ. სწ. 59,1.

**სასაგზლე** საჭმლისა: „მან შთადვა იგი მახალსა მას სასაგზლესა" ივდ. 13,12. იხ. გზა.

**სასაგრო** საჴარისკაცო: „სასაგროსა მას დაწესებულ იყვნეს შჯულსა" მრთ. S. ბ. კეხ.-40-თჳს 116,32. იხ. საგარი.

**სასადილო** დილისა: „ესე იყავნ საზრდელ სასადილო, რაჲთა არა ფრიად განძღებითა მოგეწყინოს სამწუხროჲ იგი" ბ. კეხ.-ექუს. დღ. 122,20. იხ. სადილი.

**სასაზრდელო:** „გჭირდეს რაჲ თქუენ სასაზრდელოჲსათჳს პურისა" G, ლევიტ. 26,26. იხ. საზრდელი.

**სასაკუმევლე** საცეცხური: „ოქროჲს აქუნდა სასაკუმევლე" ჰებრ. 9,4; „ჴელსა მისსა ეპყრა სასაკუმევლე კუმევად ტაძარსა შინა" M, II ნშტ. 26,19. იხ. საკუმეველი.

**სასამოსლე:** „გამოზარდეს ცხოვარნი სასამოსლედ" Sin.—6, 113v. იხ. სამოსელი.

**სასანთლე:** „ქმნნა სასანთლენი ოქროჲსანი" M, II ნშტ. 4,7; „ანუ არა (სანთელი) სასანთლესა ზედა დადგიან" მრ. 4,21; „ჰქმნნე სასანთლენი მისნი შჳდ" გამოსლ. 25,37. იხ. სანთელი.

**სასანოვაგე** (ჭურჭერი) ჯამ-ჭურჭელი: „ქმნა სასანოვაგე იგი ჭურჭერი ტაბლისაჲ მის: პინაკები იგი და ფიალები..." გამოსლ. 37,16. იხ. სანოვაგე.

**სასარჩლო** სადაო, სალალვო: „წინაალმდგომთა თქუენთა დასთრგუნევდით და იმარხევდით სასჯელად და სასარჩლოდ" მ. ცხ. 116v. იხ. სარჩელი.

**სასასყიდლო** გასამრჯელო, ქირა, «განსასყიდელი»: „ყოველნი სასასყიდლონი (განსასყიდელნი O) მისნი დაწუნენ ცეცხლითა" pb., მიქ. 1,7. იხ. სასყიდელი.

**სასატრაპესო** «სანახპეტო»: „ხუთნი სასატრაპესონი ფილისტიმელთანი" G,—„ხუთთა მათ სანახპეტოთა ფილისტიმისათა" M, ისუ ნ. 13,3. იხ. სატრაპესი.

**სასაწნეხლე** საწნახელი: „სასაწნეხლე მოვთხარე მის შორის" I, ეს. 5,2; „შევიდეს... სასაწნეხლეთა მათ" რიფს. 166,1. იხ. წნეხა.

**სასახლე** სახლი: „აღაგონ ბჭეკი სასახლისაჲ მის ღმრთისაჲ" O, IV მფ. 12,5. იხ. სახლი.

**სასთაულ-ი** «თავი», ბალიში: „ხოლო იგი თავადი წვა თავით კერძო სასთაულსა ზედა" C,—„და თავადი იყო პირით კერძო მის ნავისასა თავსა ზედა" DE, მრ. 4,38; „ვაჲ, რომელნი შეაკერვენ (შეაკრვენ O) სასთაულსა ყოველსა ქუეშე იდაყუსა ჴელისასა" I, ეზეკ. 13,18; „წარუგდო მის ქუეშე ტყავი და მცირჱ სასთაული სასთუნლად მისა" მ. ცხ. 335v; „სასთაული ერთი ხალენისაჲ უცნ სასთუნლით კერძო" შუშ. XIV 19. იხ. თავი.

**სასთულებელ-ი** «სასუთლე», დასაკრეფი, სართვლე, სამკალი: „ანუ არა უმჯობეს არს საკუფჳებლები ეგე ეფრემისი, ვიდრეღა სასთულებელი აბეზერისი" M,—„ანუ არა უმჯობესობს ნაფურცლის ზედაები მისი, ვიდრე სასუთლე ავიეზერისი" G, მსჯ. 8,2; „სასთულებელი შენი დაჰთრგუნო" O, ეს. 16,9; „წარწყმდა სასთულებელი ველთაგან" O, იოვ. 1,11; „მოწევნულ არიან სასთულებელნი" O, იოვ. 3,13. იხ. სთუელი.

**სასთუნალ-ი** (სასთუნლისა): „დაიდვა სასთუნლად და დაწვა" O, დაბ. 28,11; „დადვეს სასთუნლით კერძო დარელ მეფისა" I, I ეზრა 3,8; „დადვა იგი ცხედარსა სასთუნალსა თჳსსა" ანდტ.-ანატ. 229,21; „დაიდევ ქვაჲ სასთუნლად შენდა" მ. ცხ. 104v; „ჰპოოთ პიტაკი სასთუნალსა ქუეშე ჩემსა" მ. ცხ. 187v; „ალიზი ერთი დაიდვის სასთუნალ" შუშ. XIV 18.

**სასთუნლით-ი:** „პატივ-უყვეს სასთუნლითსა მას ადგილსა" Ath.—11, 110v. იხ. სასთუნალი.

**სასიკუდინე, სასიკუდინო** მომაკვდინებელი, სასიკვდილო: „დალათუ სასიკუდინჱ სუან, არარაჲ ავნოს მათ" მრ. 16,18; „ესე უძლურებაჲ არა არს სასიკუდინე" ი. 11,4; „წყლულებანი დავსხენ მას ზედა სასიკუდინენი" მ. ცხ. 349v; „არარაჲ სხუაჲ მიჭამიეს, თჳნიერ მდელოჲ ესე, და ესეცა სასიკუდინოჲ" მ. ცხ. 127v.

**სასიკუდინებელ-ი, სასიკუდინელ-ი** სასიკვდილო: „სნე-

ულებაჲ იგი მის კაცისაჲ სასიკუდინებელი სენი არნ" ფიზ. VI 15; „გარე-წარვაქცინეთ ჩუენგან წყლულებანი იგი სასიკუდინელნი" მ. სწ. 76,6. იხ. კუდომა.

**სასირცხჳნე, სასირცხჳნო** სასირცხო: „განსცხრებინ და იხარებნ ჴსენებათა სასირცხჳნეთა და უნდოთა სიტყუათასა" მ. სწ. 246,5; „სასირცხჳნოთა გულის-თქუმათა მისდევდა" ნრს. 77,1. იხ. რცხუენა.

**სასირცხჳნელ-ი:** „სასირცხჳნელ და საცინელ იყოს ყოველი განგებაჲ ჩუენი ჟამისაჲ" მ. სწ. 25,30. იხ. რცხუენა.

**სასიტყუელ-ი** სალაპარაკო: „იქმნენით სასიტყუელ ენათა" O, ეზეკ. 36,3; „იქმნა იგი სასიტყუელ დედათა შორის" O, ეზეკ. 23,10. იხ. სიტყუა.

**სასიძავ-ი** სიძის სახლი: „დაარღჳონ სასიძავი შენი" I, ეზეკ. 16,39.

**სასიძველ-ი** საროსკიპო, სიძვისა: „დასაბამსა ყოველთა გამოსავალთასა აშენენ სასიძველნი შენნი" I, ეზეკ. 16, 25; „იშენე თავისა შენისა საყოფელი სასიძველი" I, ეზეკ. 16,24. იხ. სიძვა.

**სასიძობელ-ი** საქორწილო: „სამოსლითა მით სასიძობელითა მივეგებვოდით" Ath.—11,228v. იხ. სიძე.

**სასმენელ-ი** ყური; მოსასმენი, გასაგონი ამბავი: „აღასრულნა იესუ სიტყუანი ესე სასმენელთა მიმართ ერისათა" ლ. 7,1; „განეხუნეს მას სასმენელნი" მრ. 7, 35; „მიიწია სასმენელთა მეფისათა" ლონგ. 188,30; „სასმენელმან სიტყუანი განიკითხნის" O, იობ 34,3; „აქებდით მას ჴმითა სასმენელითა" ფს. 150,5; „არა შეიწყნარო სასმენელი ამაოჲ" O, გამოსლ. 23,1; „სასმენელ ყავთ ჴმაჲ ქებისა მისისაჲ" ფს. 65,8; „სასმენელ ყოს დიდებაჲ იგი ჴმისა მისისაჲ" O, ეს. 30,30; „ჴმაჲ გურიტისაჲ სასმენელ იყო" ფიზ. XXXII 2.

**სასმენელ ქმნა** «შესმენა», გაგონება: „სასმენელ იქმნეს ლოცვანი შენნი" C, — „შეესმნეს ვედრებანი შენნი" DE, ლ. 1,13. იხ. სმენა.

**სასმურ-ი** საქეიფო სახლი: ესთ. 7,8*. იხ. სუმა.

**სასნეულო** საავადმყოფო: „ნაცვალად სასნეულოთა მათ იონთასა ეყვნენ ჴორცთა მათ სნეულთასა ლხინებაჲ" ნრს. 70,12; „სასნეულოჲ აღაშენე ამას ადგილსა" მ. ცხ. 185v; „დააწვინეს იგი სახლსა სასნეულოსა მეფისასა" მ. სწ. 294,12. იხ. სნეული.

**სასო** იმედი. საწადელი: „უფალი სასო მათდა არს" ფს. 13,6; „არღარა იყვნენ სასო სახლისა ისრაჱლისა" O, ეზეკ. 29,16; „მოიძია სასოჲ ძელი" გამოჩ. ჴუარ. 238,20; „მადლი შევწირე სასოჲსა მის ჩუენისა" ი.-ე. 28,16. იხ. უსასო.

**სასოება, სასოვება** «მოსავ ყოფა», «გინცობა», იმედი, მინდობა: „კეთილ არს სასოებაჲ უფლისაჲ ვიდრე სასოებასა კაცთასა" Ⴀ, — „კეთილ არს მოსავ-ყოფაჲ უფლისა მიმართ, ვიდრე მოსავ-ყოფაჲ კაცისა მიმართ" Ⴂ, ფს. 117,8; „სასოებითა ღმრთისა მიერ ვიდრე დღენდელად-დღემდე ვდგა" Ⴃ, — „გინცობითა ღმრთისა მიერ ვიდრე დღენდელად-დღემდე ვდგა" Ⴀ, საქ. მოც. 26,22; „სასოებისათჳს და აღდგომისა მკუდართაჲსა მე ვისაჯები" საქ. მოც. 23,6; „განისუენა ქუეყანამან ყოველმან სასოებით" I, ეს. 14,8; „მაქუს მე ჴორცთაგანცა სასოებაჲ" ფლპ. 3,4; „იგი იყოს სასოვება ნათესავთა" იპ. რომ.-კურთხ. ისაკ. და იაკობ. 80,4; „კაცი ბრძენი განსაცდელთა შინა არა წარჰკუეთს სასოებასა" მ. სწ. 311,1; „განაგდო სანატრელი სასოებაჲ ქრისტჱსი" შუშ. I, 18.

**სასოკეთილ-ი:** „სასოკეთილ ყვენ ძენი შენნი" O, სიბრძ. სოლ. 12,19.

**სასოწარკუეთილ-ი** უიმედო: „რომელი სასოწარკუეთილ იქმნეს... იგი სრულიად წარწყმდების" მ. ცხ. 44r; „ნუცა სასოწარკუეთილ ხარ ცოდვათა შენთათჳს" მ. სწ. 293,9.

**სასოწარკუეთილება** უიმედობა, იმედის დაკარგვა: „დიდთა მათგან ცოდვათა კუალად შემოიღებს სასოწარკუეთილებასა" მ. ცხ. 43v; გაიძულებდა სასოწარკუეთილებასა, დაღათუ არცაღა ესრჱთ ჴერ-არს სასოწარკუეთილებაჲ" მ. სწ. 109,24. იხ. კუეთა.

**სასტ-ი** ზარი, ძრწოლა: „სასტი და შიში დასდვა ყოველსა ზედა ჴორციელსა" O, ზირ. 17,4.

**სასტიკ-ი** ფიცხელი, მკაცრი; დიდი, ძლიერი: „კაცი ხარ სასტიკი" ლ. 19,21; „იყო... ოჴრაჲ, ვითარცა მოწევნაჲ ქარისა სასტიკისაჲ" საქ. მოც. 2,2; „სარგებელ არს... ვითარცა ქარი და ღრუბელი და წჳმანი სასტიკნი" O, იგ. სოლ. 25,14; „სასტიკ არს მჴეცი იგი" ფიზ. 3,5; „სიყმილი სასტიკი ყოფად არს" საქ. მოც. 11,28; „უბრძანა გუემაჲ მისი სასტიკად" იზტ. 118,11. იხ. უსასტიკესი.

**სასტიკება** «შერისხვა», მძლავრობა: „სასტიკებითა შენითა (შერისხვითა შენითა Ⴂ) ივლტოდიან" ფს. 103, 7; „წყალთა ზედა სასტიკებისათა ალაგნი გამოაჩინნა" I, ეს. 43,16; „ბრძანებაჲ მისცა მეფემან დიდითა სასტიკებითა მცნებისაჲთა" რიფს. 166,43; „შეიმუსრნენ მთანი სასტიკებითა თჳსითა" O, ამბ. 3,6.

**სასტიკობა** მკაცრობა, ფიცხობა: „რომელი გარდარეულად სასტიკობს, იგი შეურაცხ იქმნის" O, ზირ. 20,8. იხ. სასტი.

**სასტოვა** რისხვა: „თჳთ თავადი უთქუმიდა და სასტოოდა, რაჲთამცა დაათქა იგი" მრთ. S, ოქრ.-მარხ. და იონ. 105,1. იხ. სასტი.

**სასტრატიოტე** სამხედრო: „რაჲთამცა შთაუდვას სამოსელი იგი სასტრატიოტჱ მისი" ვარ. 823. იხ. სტრატიოტი.

**სასტჳნელ-ი** «დასასტჳნელი»: „მიგცე... სასტჳნელად და ყუედრებაჲ ერთაჲ მოიღოთ" O,—„მიგცე... დასასტჳნველად და ყუედრებაჲ ერისაჲ მიიღოთ" pb., მიქ. 6,16; „დავდვა ქალაქი ესე განსარყუნელად და სასტჳნელად" I, იერემ. 19,8.

**სასტუმრო:** „ვითარცა დამწუხრდა, დაადგრეს იგინი სასტუმროსა შინა" Sin.—11,260r; „ვითარცა სიზმარი არს სოფელი ესე და ვითარცა სასტუმროსა ვიყოფვით" Ath.—11,263v. იხ. სტუმარი.

**სასუენებელ-ი** «საწოლი», მოსასვენებელი ოთახი:

* წყარო ფანქრითაა მიწერილი, ციტატისათვის ადგილია დატოვებული (რედ.).

„ნუუკუე საჯდომელთა ჯდეს განშორებულად სასუენებელსა მისსა“ M,—„ნუ სადა ტახტსა ზედა ზის საწოლსა შინა საზაფხულოსა“ G, **მსჯ. 3,24**; „შევიდა სასუენებელად“ **ივდ. 15,4**; „შევიდე ცოლისა ჩემისა თანა სასუენებელად“ G, **მსჯ. 15,1**; „საუნჯეთა შინა სასუენებელთა შენთასა ნუ სწყევ მდიდარსა“ O, **ეკლ. 10,20**; „მოკლეს კაცი ერთი მართალი სასუენებელსა შინა თჳსსა“ O, **II მფ. 4,11**; „დამალა იგი და დედამძუძჳ თჳსი სენაკსა სასუენებელისასა“ O, **IV მფ. 11,2**. იხ. სუენება.

**სასუთლე** «სასთულებელი»: „ანუ არა უმჯობესობს ნაფურცლისზედაები მისი, ვიდრე სასუთლე ავიეზირისი“ G,—„ანუ არა უმჯობეს არს საკუფხებლები ეგე ეფრემისი, ვიდრელა სასთულებელი აბეზერისი“ M, **მსჯ. 8,2**. იხ. სთუელი.

**სასულე**: „ჩუენ სასულენი ვართ ეკლესიისანი, და სასულეთაგან ღმერთი ესევითართა საქმეთა არა ეძიებს“ **ი.-ე. 45,19**. იხ. სული.

**სასუმევა** «თჳსობა», აყვანა (შვილად): „უკუეთუ გისასუმიოს შენ“ G,—„უკუეთუ გითჳსოს შენ“ MO, **რუთ 3,13**. იხ. სუმევა.

**სასუმელ-ი** (სასუმლისა) სასმისი, ჭიქა; დასალევი: „გარეშჱ სასუმელისაჲ და პინაკისაჲ განსწმიდით“ **ლ. 11,39**; „სასუმლისა მისისაგან სუმიდა“ O, **II მფ. 12,3**; „სასუმელმან შენმან დამათრო მე ვითარცა ურწყულმან“ **ფს. 22,5**; „მიიღე სასუმელი ესე ღჳნისა ურწყოჲსაჲ ჴელთაგან ჩემისა“ I, **იერემ. 25,15**; „არა არს სასუფეველი ღმრთისაჲ საჭმელ და სასუმელ“ **ჰრომ. 14,17**; „სასუმელი ჩემი ცრემლითა ჩემითა განვზავე“ **ფს. 101,10**; „განუწესა მათ როჭიკი დღისაჲ... ღჳნისაგან, სასუმელისა თჳსისა“ I, **დან. 1,5**; „მოიხუნა ხუთნი იგი სასუმელნი... ჩასადგმელითურთ“ Sin.—**11,394v**. იხ. სუმა; წყლის-სასუმელი.

**სასუმელ-ი** «ნათესავი», მახლობელი: „სასუმელი ხარ შენ“ G,—„ნათესავ ჩემდა ხარ“ MO, **რუთ 3,9**.

**სასუმელება** «თჳს-ყოფა», «თჳსობა»: „გისასუმლო მე“ G,—„თჳს-გიყო მე“ MO, **რუთ 1,13**.

**სასუმელება** «თჳსობა»: „არა თუ ინებოს სასუმელებაჲ შენი“ G,—„უკუეთუ არა უნდეს თჳსობაჲ შენი“ MO, **რუთ 3,13**.

**სასუმლის-მოყუარე**: „არნ რომელიმე სასუმლის-მოყუარე და სხუაჲ—სიჭადულის-მოყუარე“ **მ. სწ. 275,29**. იხ. მოყუარე.

**სასუმური**: „მივედ შენ სახლად მწუხარებისა და ნუ სახლად სასუმურისა“ H—**341, 616**. იხ. სუმა.

**სასურველ-ი**: „სასურველ არს ყოველთა“ O, **იგ. სოლ. 6,8**; „ძმანო ჩემნო, საყუარელნო და სასურველნო“ **ფლპ. 4,1**; „სასურველსა მას წადიერებასა თჳსსა მიემთხჳოს“ **ეპ. კჳპრ.-დაფლ. 93v**.

**სასუფეველ-ი** «სოფელი», სამეფო: „აგარაკი არს ესე სასუფეველი“ C,—„აგარაკი იგი ესჱ სოფელი არს“ DE, **მთ. 13,38**; „მოახლებულ არს სასუფეველი ცათაჲ“ **მთ. 3,2**; „ვითარ არიან შესავალნი სასუფეველისანი?“ **III ეზრა 2,7**. იხ. სუფევა.

**სასყიდელ-ი** «მოსაგებელი», ფასი, გასამრჯელო, «მიზდი», ქირა: „მოვიღე... სასყიდელი იგი განსყიდულისაჲ“ **მთ. 27,9**; „მოიგოს კაცი სასყიდლითა ვეცხლისაჲთა“ pb.,—„მოიგოს სული მოსაგებელითა ვეცხლისაჲთა“ G, **ლევიტ. 122,10**; „აღრაცხეს სასყიდელი მათი“ **საქ. მოც. 19,19**; „მისცეს სასყიდელი გალატოზთა და ხუროთა და როჭიკი მათი“ O, **I ეზრა 5,54**; „მძიმის სასყიდლის მოგიყიდიეს ღმერთი ეგე შენი“ **ფლკტ. 150,35**; „ღირს არს მუშაკი სასყიდლისა თჳსისა“ **ლ. 10,7**; „მოვიღოთ სასყიდელი შრომისა“ **რიფს. 169,28**; „ვითარცა მეძავი, რომელი შეიკრებნ სასყიდელსა“ **ეზეკ. 16,30**; „სასყიდელი არს ჩემი ესე, რომელი მომცეს მე ტრფიალთა ჩემთა“ O,—„მიზდი მრუშებისა ჩემისაჲ არს ესე, რომელი მომცეს მე ტრფიალთა ჩემთა“ G, **ოვსე 2,12**. იხ. სყიდა; შდრ. დიდის-სასყიდლისა, მოსასყიდლება, მრავალსასყიდელი, სასასყიდლო, უსასყიდლო.

**სასყიდლით-ი** «სასყიდლით დადგინებული», დაქირავებული: „სასყიდლითი იგი არა არნ მწყემსი... ივლტინ“ C,—„სასყიდლით დადგინებული იგი, რომელი არა არნ მწყემს... ივლტინ“ DE, **ი. 10,12**.

**სასყიდლით დადგინება** «მოსასყიდლება», დაქირავება: „სასყიდლით დამიდგინა მე“ M,—„მომისასყიდლა მე“ G, **მსჯ. 18,4**.

**სასყიდლით დადგინებულ-ი** «მორეწე», «სასყიდლითი»: „რაოდენთა სასყიდლით დადგინებულთა მამისა ჩემისათა ჰმატს პური და მე აქა სიყმილითა წარვწყმდები“ DE,—„რავდენთა მორეწეთა მამისა ჩემისათა გარდაერევის პური და მე აქა სიყმილითა წარვწყმდები“ C, **ლ. 15,17**; „სასყიდლით დადგინებული იგი, რომელი არა არნ მწყემს... ივლტინ“ DE,—„სასყიდლითი იგი არა არნ მწყემსი... ივლტინ“ C, **ი. 10,12**.

**სასყიდლით მოყვანება** «მომიზღება»: „სასყიდლით მოიყვანეს ბალაამ“ M—„მოიმიზდეს შენ ზედა ბალაამ“ G, **II შჯ. 23,4**. იხ. მოყვანება.

**სასყიდლის-მიმცემელ-ი** მიმნიჭებელი, დამსაჩუქრებელი: „მეძიებელთა მისთა სასყიდლის-მიმცემელ ეყვის“ **ჰებრ. 11,6**.

**სასყიდლის-ყოფა** «მოყიდვა»: „რომელი-იგი სასყიდლის-ყვეს ძეთა ისრაჱლისათა“ C,—„რომელი მოიყიდეს ძეთაგან ისრაჱლისათა“ **მთ. 27,9**. იხ. სყიდა.

**სასძეურ-ი** «ძუძუ»; «სძისა»: „შორის სასძეურთა ჩემთა განისუენეს“ O,—„შორის ძუძუთა ჩემთა განისუენეს“ M, **ქებ. 1,12**; „(ემსგავსნეს)... სასძეურნი შენნი ტევანთა მისთა“ O,—„(ემსგავსნეს)... ძუძუნი შენნი ტევანთა“ M, **ქებ. 7,7**; „განჰჴსნა თხიერსა სასძეურსა და ასუა მას“ M,—„განაღო თხიერი სძისაჲ და ასუა მას“ G, **მსჯ. 4,19**. იხ. სძე.

**სასძლო** საქორწილო, სეფა: „გამოვედინ... სძალი სასძლოჲთ თჳსით“ O, **იოვ. 2,16**; „შეიმოსა (სამოსლითა) სასძლოჲთა“ **ღშობ. 185,1**; „სასძლოჲ შემზადიან უწინარჱს სიძისა მოწევნისა“ H—**622,56r**. იხ. სძალი.

**სასწავლელ-ი** სასწავლო: „დაიწერა ჩუენდა სასწავლელად უკუნისამდე“ **მ. სწ. 164,12**. იხ. სწავლა.

**სასწაულ-ი, სასწავულ-ი** «ნიში», «შენიშნვა», «საკჳრველება», «განსწავლა», «სწავლა», «ნიშანი», «მოხატული», მომასწავებელი ნიშანი: „გამოჩნდეს სას-

წაული (ნიში C) ივი კაცისაჲ" მთ. **24,30**; „რამეთუ სასწაულად არს" pb.,—„რამეთუ შენიშნვაჲ არს" G, **ლევიტ. 13,6**; „გზთხარ ნუ რაჲ სასწაული" M,—„თქუთ რაჲ ნიშანი" G, **მსჯ. 12,6**; „ვიდრე არა შჯულისაგან ერთი სასწავული დავრდომად" C,—„ვიდრეღა შჯულისაგანი ერთი მოხატული დავრდომად" DE, **ლ. 16,17**; „იხილეს... რომელ-იგი ქმნნა იესუ სასწაულნი" DE,—იხილეს... საკჳრველებანი იგი, რომელ ქმნნა" C, **მთ. 21,15**; „გარდამოისმა ჴმაჲ მისი სასწაულად შენდა" M,—„იყო ჴმაჲ მისი განსწავლად შენდა" G, **II შჯ. 4,36**; „ჰყოფდენ სასწაულებსა დიდ-დიდსა და ნიშებსა" **მთ. 24,24**; „გუნებავს შენგან სასწაულისა ხილვაჲ" **მთ. 12, 38**; „არა თუ ვიხილო ჴელთა მისთა სასწაული სამსჭუალთაჲ მათ" C, **ი. 20,25**; „ჴელითა მოციქულთაჲთა იქმნებოდა სასწაულები და ნიშები" **საქ. მოც. 5,12**; „შეიბნე ესე სასწაულად ჴელსა შენსა" M, **II შჯ. 6,8**; „მიეც სასწაული შუბლთა კაცთა მათ" I, **ეზეკ. 9,4**; „წინა უყვნე იგინი სასწაულად ძესა შენსა" O,—„წინა დაუსხენ სწავლა[ნი] ძესა შენსა" pb., **იგ. სოლ. 2,2**. იხ. დღესასწაული, დღესასწაულობა, კეთილად-სასწაულოვანი, მედღესასწაულე, სადღესასწაულო.

**სასწაულითა მკითხველ-ი** «ნიშთ-მზმნელი», წინასწარ მცნობელი, მკითხავი: „ნუვინ იპოების შენ შორის... სასწაულითა მკუდართა მკითხველი" pb.,—„არა იპოვოს შენ შორის... ნიშთ-მზმნელი, მკითხავი მკუდართაჲ" G, **II შჯ. 18,11**. იხ. მკითხველი.

**სასწაულოვან-ი** შდრ. კეთილად-სასწაულოვანი.

**სასწორ-ი** «საწონი», ზომა, წონა: „მიეცით, რომელსა აქუს ათი სასწორი ვეცხლი" **ლ. 19,24**; „ორასისა ლიტრისა სასწორი ფისი" H—**341,379**; „იყო სასწორი საყურებისაჲ მის ოქროჲსა" M,—„იქმნა საწონი საყურთა ოქროჲსათაჲ" G, **მსჯ. 8,26**; „საქმენი მისნი სასწორ სიმართლის" O, **იგ. სოლ. 16,11**; „ვინ აღწონნა მთანი სასწორითა" I, **ეს. 40,12**; „მიუწონე ვეცხლი იგი სასწორითა" I, **იერემ. 32,10**; „შეწირა,.. ლანკნაჲ ვეცხლისაჲ ერთი ასოცდაათ სასწორი მისი" G, **რიცხ. 7,13**; „წყალი სასწორით სუ შენ" O, **ეზეკ. 4,11**; „ვეცხლი ულლითა სასწორისაჲთა აღწონონ" O, **ეს. 46,6**; „შთაკრიბეს... ერთკერძოსა მას ბუდესა სასწორისასა და დასძლია ცალიერსა მას" **მ. სწ. 295,21**.

**სასხდომელ-ი** «სავარძელი», სკამი: „სასხდომელები (სავარძლები C) იგი... დაუმჴუა (დაამჴუა C)" **მრ. 11,15**; „იხილა სასხდომლები იგი მონათა მისთა" **II ნშტ. 9,4**. იხ. სხდომა.

**სასჯელ-ი** იხ. საშჯელი.

**სატან, სატანა** «მჴდომი», მოწინააღმდეგე: „მომეცა მე საწერტელი ჴორცთაჲ ანგელოზ სატან (მჴდომი Q)" pb., **II კორ. 12,7**; „ანგელოზ სატან, იხარებდ" **მ. ცხ. 198r**; „დამაბრკოლნა ჩუენ სატანა" pb.,—„დამაპრკოლნა ჩუენ მჴდომმან" Q, **I თეს. 2,18**; „სატანა მჴდომად ითარგმანების" **მრთ. A, ქ. იერ.-სინან. 65**.

**სატანებრ-ი** საეშმაკო, ეშმაკური: „მისცემენ მას სატანებრსა მას ჴელოვნებასა" **მ. ცხ. 54 v**.

**სატანჯველ-ი** «სასჯელი», ვნება, წამება, გვემა: „ვითარ-მე განერნეთ სატანჯველსა (სასჯელსა C) გეჰენიაჲსასა?" **მთ. 23,33**; „შენ ზედა ვაჩუენო პირველი ესე სატანჯველი" **ფლკტ. 138,3**; „მიხარის სატანჯველთა და სიკუდილსა" **ხნდ. 7,17**; „ბრძანა... გუემაჲ მისი ფერად-ფერადითა სატანჯველითა" **დ.დ. 128,9**; „ქრისტემან მომმადლოს... სატანჯველთა ამათ წილ განსუენებაჲ" **შუშ. XVII 20**. იხ. ტანჯვა.

[**სატევებელ-ი**] იხ. ტევება.

**სატეხ-ი** სატეხე: „სატეხითა შექმნა და გამოჰრა იგი" O, **ეს. 44,12**. იხ. ტეხა.

**სატირ-ი** დიდრაქმა: „აღთქუმა ყო მოქმედთა მათ მიმართ თითოჲ სატირი დღისა" **მთ. 20,2**; „ვეცხლი ოცდაათი სატირი მისცეს უფალსა მას მათსა" O, **გამოსლ. 21,32**.

**სატირელ-ი** სატირალი: „არა თუ იგინი სატირელ არიან" **მ. სწ. 79,9**. იხ. ტირილი.

**სატიხარ-ი III მფ. 7,42***.

**სატლე** მუცელა: „მოსწყჳდნა სატლითა" **ქ. ცხ. 197,2**.

**სატრაპეზო** სასადილო, პურის საჭმელი ადგილი: „სატრაპეზოს არა შეუშვის" **ი.-ე. 34,32**; „შეიყვანა იგი სატრაპეზოდ" **მ. ცხ. 211r**. იხ. ტრაპეზი.

**სატრაპეს-ი** «მთავარი»; «ნახპეტი»: „ყურად იღეთ სატრაპესთა (მთავართა M)" G, **მსჯ. 5,3**; „დაადგინა იგი... მთავრად სატრაპესთა" pb.,—„დაადგინა იგი... მთავრად ნახპეტთა" I, **დან. 2,48**. იხ. სასატრაპესო.

**სატრაპესობა** «სამთავრო»: „ხუთნი სატრაპესობანი უცხოთესლთანი" G,—„ხუთნი ესე სამთავრონი უცხოთესლთანი" pb., **მსჯ. 3,3**. იხ. სატრაპესი.

**სატრფიალო** საალერსო, საკეკლუცო: „მეძავთა, რომელთა მოიქმნიან პირნი მათნი სატრფიალოდ კაცთა უგუნურთა" **მ. სწ. 133,7**; „ნაქმნევი მაგისი სატრფიალო არს დედათა მათ მიმართ" H—**341, 369**. იხ. ტრფიალი.

**სატუხელ-ი** დასერილი, დასახიჩრებული, დაწყლულებული: „სატუხელად გაიჴადა თავი... რომელი... გონჯსა ჰგუანდა" **მ. ცხ. 384r**.

**სატჳრთავ-ი**: „აჰკიდით კაცსა ტჳრთი, ძნიად სატჳრთავი" C, **ლ. 11,46**. იხ. ძნიად სატჳრთავი.

**სატჳრთველ-ი**: „აღჰკიდით კაცთა ტჳრთი, ძნიად სატჳრთველი" DE, **ლ. 11,46**. იხ. ტჳრთი.

**სატფურ-ი** «სატფურება», ენკენია; გასათბობი: „იყო სატფური (სატფურებაჲ DE) იგი იერუსალემს და ზამთარი იყო" C, **ი. 10,22**; „ყო სატფური სახლისაჲ მის უფლისაჲ" O, **III მფ. 8,63**; „ემოსა ბერსა მკრდამდის სამოსელი ძაძისაჲ სატფურად, რამეთუ ჟამი ზამთრისაჲ იყო" **324****.

**სატფურება** «სატფური», «ენკენია», ენკენიობა: „იყო მაშინ სატფურებაჲ იერუსალემს" DE,—„იყო სატფური იგი იერუსალჱმს" C. **ი. 10,22**; „მოსლვად ენკენიათა ხატისათა, რომელი აღდგა ნაბუქოდონოსორ მეფემან"

---

* წყარო ფანქრითაა მიწერილი, ციტატისათვის ადგილია დატოვებული (რედ.).

** წყარო მითითებული არ არის, მისთვის ადგილია დატოვებული (რედ.).

pb.,—„მოსლვად სატფურებასა მას კერპისასა, რომელი აღმართა ნაბუქოდონოსორ“ O, დან. 3,2.

**სატყორც-ი** «ისარი», «საისრელი»: „სატყორცითა მისითა მშჳლვიდეს მტერთა“ G,—„ისრითა მისითა ესროდის მტერთა“ Fr.,—„საისრელითა ესროდის მტერთა“ pb., რიცხ. 24,8.

**სატყორცებელ-ი** იხ. ტყორცება; შდრ. ისრის-სატყორცებელი, ქვის-სატყორცებელი.

**საუბნარ-ი** სიტყვა: „მათი საუბნარი განსყიდისათჳს არს და მოსყიდისა“ მ. ცხ. 21v; „ნუუკუე უცხოჲ რაჲმე საუბნარი შუვა შემოვარდეს“ მ. ცხ. 285v.

**საუბნარება** «სიტყუა»: „ისაუბნარეს მათდამი“ G,—„ეტყოდეს მათ“ M, ისუ ნ. 22,15. იხ. უბნობა.

**საუკუნე, საუკუნო** სამარადისო, მარადისობა, დასაბამი, საიქიო, სააქაო: „ნუ სცვალებ საზღვართა საუკუნეთა“ O, იგ. სოლ. 22,28; „რაჲთა მაქუნდეს ცხორებაჲ საუკუნოჲ“ მთ. 19,16; „მოავლინა მათ ზედა საუკუნემან“ O, ბარ. 4,10; „მიიღოს ცხორებაჲ საუკუნოჲ“ ი. 3,15; „მოგივლინოს თქუენ საუკუნოჲ სიხარული“ O, ბარ. 4,29; „მსგავსი მისი არა იყოს საუკუნითგან“ O, იოვ. 2,2; „რომლისა სახელისაგან ეშინის ყოველთა საუკუნეთა“ ფლპ. მოც. 7,12; „განმზადებულ არს საყდარი შენი... საუკუნიოგან“ ფს. 92,2; „რომელნი-იგი ღირს იქმნეს საუკუნესა მას მიმთხუევად“ ლ. 20,35; „არა მიეტეოს მას არცა ამას საუკუნესა“ C, მთ. 12,32; „აქაჲ წუთისა სიტკბოებაჲ მუნ საუკუნესა სიმწარედ გარდაექცეს“ მ. სწ. 16,36; „მოგუცეს ჩუენ მადლი მისი საწუთოსა და საუკუნესა“ მ. სწ. 83,18.

**საუკუნომდე** «მიმდემი»: „საუკუნომდე ვერ დავიწყებულ იქმნენ“ pb.,—„მიმდემი ვერ დაივიწყნენ“ I, იერემ. 20,11.

**საუნჯე** «სენაკი», «საფასე», ქონება, განძი, საგანძური, სახლი, ბეღელი: „მზირი მისი ჯდა საუნჯესა შინა“ G,—„მზირნი იგი სხდეს სენაკსა შინა“ M, მსჯ. 16,9; „გაქუნდეს საუნჯე ცათა შინა“ DE,—„მოიღო შენ საფასე ცათა შინა“ C, მრ. 10,21; „საუნჯენი სიბრძნისანი და მეცნიერებისანი დაფარულნი“ კოლ. 2,3; „საუნჯედ უფლისად შეიღეთ“ G,—„საფასედ უფლისად შეიღოს“ M, ისუ ნ. 6,19; „გიხილვანა საუნჯენი სეტყუათანი“? O, იობ 38,22; „შევედ საუნჯესა შენსა“ მთ. 6,6; „შევიდა საუნჯედ და ტიროდა“ O, დაბ. 43,30; „მისცა იგი და მზარდული მისი მაწოვნებელი საუნჯესა მას ცხედართასა“ M, II ნშტ. 22,11; „ოდეს-იგი დასდევით საუნჯესა ოცი სათუელი“ O, ანგეა 2,16; „გარეშე ჰრომსა საუნჯჱ ვისმე სასყიდლით დაეპყრა“ პავლე მოც. 49,9; „აქუს მას საუნჯე, აღსავსე ბევრეულთა მიერ კეთილითა“ მ. ცხ. 106r; „საუნჯე გულისამის-ყოფისაჲ“ მ. ცხ. 80r. იხ. უნჯი.

**საურავ-ი** საზრუნავი: „ყოველი ზრუნვაჲ და საურავი მონასტრისაჲ მას ეტჳრთა“ ი.-ე. 30,25; „უფროჲსნი წიგნნი ღამით სანთლითა უთარგმნიან... ფრიადისა უცალოებისაგან და საურავთა“ ი.-ე. 30,35; „მოგართუამს... საურავსა“ მ. ცხ. 105v. იხ. ურვა.

**საურაკპარაკე** მოედანი, უბანი: „შთანთქა საკერპოჲ იგი და გარემო საურაკპარაკჱ იგი, რომელ მახლობელ იყო“ ფლკტ. 157,21. იხ. ურაკპარაკი.

**საურველ-ი** დაფარული ასო, ყვერი, კვერცხები: „მამამან დაუცოხნნის საურველნი და უქმ ქმნის“ ფიზ. XII 8.

**საუფლო** უფლისა: „აღბეჭდნა იგინი საუფლოჲთა მით ბეჭდითა“ თომა მოც. 14,30; „ვიხილე ტაბლაჲ საუფლოჲ“ მრთ. A, ანტ. დ. 32v; „წერილ არს... საუფლოთა დღესასწაულთა ჟამის-წირვისა საკითხავთა“ H—1741, 297r. იხ. უფალი.

**საუცარ-ი** მოჩვენებითი, არაჭეშმარიტი; საოცარი, გასაკვირვალი, განსაცვიფრებელი: „საუცარ რაჲმე არს“ მთ. 14,26; „გიჩუენო შენ უშჯულოებაჲ და საუცარი ხილვაჲ“ ფლკტ. 133,21; „უფალმან ყო საუცარი“ O, ზაქ. 10,1; „საუცარი გამოვიდა ყურესა სახლისა მისისასა, ვითარცა ვეშაპი“ Sin.—11,83v.

**საუცრება** «მოჩუენება», ოცნება: „საუცრებანი განულიმებელნი მწუხარითა პირებითა გამოუჩნდებოდა მათ“ O, — „მოჩუენებანი შეჰმუნვილნი მწუხარითა პირითა გამოეცხადებოდეს“ pb., სიბრძ. სოლ. 17,4; „აგრძნეს... საუცრებაჲ იგი საეშმაკოჲ“ მ. ცხ. 195r.

**საუძლურე** საჭიროების ადგილი: „სადა-იგი არს შესავალი საუძლურეთაჲ, მუნ მდებარე არს იგი“ მ. ცხ. 211v. იხ. ძალი.

**საფანელ-ი** გადასაფარებელი, საფენი: „მას ზედა (ორმოსა) გარდაჰფინა საფანელი და აჴმობდა ლეღჳს-კუერთა“ O, II მფ. 17,19.

**საფარდულ-ი** სავაჭრო სახლი, დუქანი: „მოვიდეს შემთხუევად ჩუენდა ვიდრე... მესამედ ღჳნის-საფარდულად“ საქ. მოც. 28,15; „პირველ კარისა დაჴშვადმდე საფარდულისა, რამეთუ რაჟამს კარი დაეჴშას, ვერღარავინ შემძლებელ არს ვაჭრობად“ მ. სწ. 95,29.

**საფარდულედ-ი** «სართულედი», გუმბათიანი: „ჟამი არს ყოფად სახლებსა საფარდულედსა (სართულედსა I)“ O, ანგ. 1,4. იხ. ფრდა.

**საფარველ-ი** «აჩრდილი», «დაფარული», საგრილობელი, სახურავი, დასაჩრდილებელი, ფარდა, შესაფარებელი, წამოსახურავი: „მესევდით საფარველსა ჩემსა“ M,—„შემოდეგით აჩრდილსა ჩემსა“ G, მსჯ. 9,15; „შემივედრა მე საფარველსა კარვისა მისისასა“ G,—„დამიფარა მე დაფარულსა კარვისა მისისასა“ Ђ, ფს. 26,5; „საფარველსა ფრთეთა შენთასა დამიფარე მე“ ფს. 16,8; „ეყო მათ საფარველ დღისი“ O, სიბრძ. სოლ. 10,17; „საფარველსა ჴელისა მისისასა დამმალა მე“ I, ეს. 49,2; „უქმნენით მათ საფარველი გლოვისაჲ“ O, ეს. 16,3; „საფარველი იყო წინაშე კლდესა მას“ მრთ. S. კ. იერ.-ალდგ. 159,2; „დაჰპურა საფარველი იგი კრეტსაბმელისაჲ“ გამოსლ. 40,21; „გექმნენ თქუენ საფარველ წინაშე პირსა მდევნელთასა“ I, ეს. 16,4; „სავრილ არს სიცხისაგან და საფარველ დღე საშოვალსა“ O, ზირ. 31,19. იხ. ფარვა; შდრ. პირის-საფარველი, წინა-საფარველი.

**საფასე** «საუნჯე», «სიწმიდე», განძი. საჭურჭლე, ქონება, ფასი, სასყიდელი: „მოიღო შენ საფასე ცათა შინა“ C,—„გაქუნდეს საუნჯე ცათა შინა“ DE, მრ. 10,21; „საფასედ უფლისად შეიღოს“ M,—„საუნჯედ უფლისა შეიღეთ“ G, ისუ ნ. 6,19; „დადებად სიწმიდესა (სა-

ფასეთა C)" მთ. 27,6; „ამას სიტყუასა ეტყოდა სახლსა მას შინა საფასისასა" ი. 8,20; „ნეშტი იგი მიეც დამარხვად საფასესა სახლსა სამეუფოსა" O, II ეზრა 7,20; „საფასეთა სიბრძნისათა არიან იგავნი მეცნიერებისანი" O, ზირ. 1,31; „საფასენი შენნი ალსაჭრელად მივსცნე" O, იერემ. 17,3; „მოიღეს ათეული იფქლისაჲ... საფასედ სახლსა უფლისასა" I, ნეემ. 13,12; „არა ითხოვე სიმდიდრე საფასეთაჲ" M, II ნშტ. 1,11; „წარიღეს ყოველი საფასე, რაოდენი პოვეს სახლსა შინა მეფისასა" M, II ნშტ. 21,17; „მოიღო კისაკი იგი ყოვლითა მით საფასითა" H—341, 17; „ყავთ თავისა თქუენისა საფასჱ, რომელი არა დაძუელდეს" ლ. 12,33; „მისცა საფასჱ მწერალსა" მ. ცხ. 63v; „თჳსითა საფასითა იყიდნეს" ი.-ე. 20,13; „ნახევარი საფასისა თჳსისაჲ ეკლესიასა შეწირის" ი.-ე. 41,27; „საუნჯენი თჳსნი აღავსნა საფასითა" მ. სწ. 222,32. იხ. ფასი.

**საფეთქელ-ი:** „დაიბურნი საყნოსელნი შენნი, რაჲთა არა შევიდეს მიერ სული სიმყრალისაჲ ტჳნად შენდა და აღძრნეს საფეთქელნი შენნი" მ. სწ. 159,15; „აღივსნენ ნესტუნი საფეუთქელთანი კუამლისა მისგან, რომელსა ღჳნოჲ ორთქლითა თჳსითა მისდა აღიყვანებს" H—2251, 284r. იხ. ფეთქა.

**საფირონ-ი** sapphirus: „საფუძველნი შენნი საფირონისანი" I, ეს. 54,11.

**საფიც-ი** ფიცი, ფიცის წიგნი: „მისცე უფალსა საფიცი შენი" მთ. 5,33; „მისცეს მას საფიცი მტკიცე და დაუბეჭდოს" მ. სწ. 294,3; „მათ ითხოეს საფიცი და მშჳდობაჲ" H—341,620. იხ. ფიცი.

**საფლავ-ი** «სამარე», სამარხი; საფლობი: „მიმსგავსებულ ხართ საფლავთა განგოზილთა (სამარეთა განგლორწნილთა C)" DE, მთ. 23,27; „დადვა იგი საფლავ-სა გამოკოდილსა" DE,—„დადვა იგი გამოკუეთილსა მას სამარესა" C, ლ. 23,53; „ბრძანა დაკრძალვად საფლავი იგი" მრთ. S, კ. იერ.-ალდგ. 157,18; „რჩეულთა საფლავთა ჩუენთა დაჰფალ მკუდარი შენი" O, დაბ. 23,6; „აღადგინა... საფლავით ლაზარე, ოთხისა დღისა მკუდარი" მ. სწ. 51,4; „განეშორნენ... ვიდრემდის გაჰჭმეს საფლავი იგი უყისაჲ მის" S—1141,512.

**საფლავ-ებ-ი** «სამარობანი»: „მოეგებვოდა მას საფლავებისაგან (სამარობნით C) კაცი" DE, მრ. 5,2.

**საფლავის-მტყუენველ-ი** საფლავის მძარცველი: „ტანჯვასა შევარდების საფლავის-მტყუენველი" მრთ. D, კ. იერ.-ალდგ. 115. იხ. მტყუენველი.

**საფლაოან-ი** საფლავები: „უკუეთუ იპოოს საფლაოანი ადგილსა მას... მიხჳდოდე მუნ" მ. ცხ. 105r. იხ. ფლვა.

**საფრჴე** იხ. საბრჴე.

**საფრჴეება** «დაბრკოლება»: „მე უსაფრჴეებ დამკჳდრებულთა ქუეყანისათა ამისთა" pb.,—„მე დავაბრკოლნე დამკჳდრებულნი ამის ქუეყანისანი ჭირითა" O, იერემ. 10,18. იხ. საფრჴე.

**საფსალმუნე** ქნარი; დავითნი; ამბიონი: „ათძალითა მით საფსალმუნისაჲთა უგალობდით მას" ფს. 32,2; „ვითარცა საფსალმუნე იტყჳს" იპ. რომ.-კურთხ. მოს. 176,6; „აღვიდა დიაკონი საფსალმუნეთა აღმოკითხვად წმიდისა სახარებისა" მ. ცხ. 418r. იხ. ფსალმუნი.

**საფუძველ-ი** საძირკველი, იატაკი: „დადვა საფუძველი" ლ. 6,48; „საფუძველნი მთათანი შეირყინეს" C, ფს. 17,8; „დაჰჴსენ საფუძველი შენი" O, ეზეკ. 16, 39; „ვიდრე დამყარებადმდე საფუძვლისა სამოთხისაჲსა" O, III ეზრა 6,3; „ქჳშასა ზედა დადვა საფუძველი მისი" მ. სწ. 72,18. იხ. ფუძე.

**საფქველ-ი** «საფქჳლე ლოდი»; «წისქვილი»: „უმჯობეს არს მისა, გამო-თუ-იბას ქედსა მისსა ვირით საფქველი და შთავარდეს ზღუასა" DE,—„უმჯობეს არს უფროჲს მისა, დამოთუმცა-ება საფქჳლე ლოდი ყელსა და შთა-მცა-ვარდა იგი ზღუასა" C, მრ. 9,42; „მისცა იგი სახიდ საფქველისად" O,—„მისცა იგი სახიდ წისქვილისა" pb., იერემ. 52,11. იხ. ფქვა.

**საფქჳლე, საფქვილე** «საფქველი»: „უმჯობეს არს უფროჲს მისა, დამო-თუმცა-ება საფქჳლე ლოდი ყელსა" C,—„უმჯობეს არს მისა გამო-თუ-იბას ქედსა მისსა ვირით საფქველი" DE, მრ. 9,42; „გარდამოუტყორცა ნატეხი ერთი საფქვილისაჲ ზღუდით, სცა და მოკლა" O, II მფ. 11,21. იხ. ფქვა.

**საქადულ-ი** საამაყო, სასიქადულო, დიდებული: „დიდად საქადულ არს" მ. ცხ. 284r; „სადიდებელ და საქადულ არიან ჩემდა" Sin.—11,30v; „გყო შენ სახელოან და საქადულ და დიდებულ" G, II შჯ. 26,19; „სახარულ არიან და საქადულ ჩემდა" ბალ. 105,9. იხ. ქადება.

**საქალო** ქალების სადგომი: „გამოირჩიონ... საქალოსა შინა ქალი ქმნულკეთილი" M, ესთ. 2,3. იხ. ქალი.

**საქალობე** მეუღლეობა, ქორწინება: „მრავალთა მამათა და მრავალთა დედათა დაუტეობ საქმე საქალობისაჲ და შედგენ ქალწულებასა" ფლპ. მოც. 10,31. შდრ. საქალობელი.

**საქალობელ-ი** მეუღლეობა, ქორწინება: „უბიწოჲთა საქალობელითა და კეთილითა თესლითა მშევ მე" ფლკტ. 142,32. იხ. ქალი.

**[საქანდაკებელ-ი]** იხ. გამოსაქანდაკებელი.

**საქანელ-ი** ნიაღვარი; «გარდამოსაქანელი»: „გუეკუეთნენ თუ საქანელნი მდინარეთანი" მ. ცხ. 34v; „საქანელნი იგი მდინარეთა სასტიკთანი დასწყდენ და განჴმენ" მ. სწ. 124,5; „განგიხუნე თქუენ საქანელნი ცისანი" G,—„განგიხუნე თქუენ გარდამოსაქანელნი ცისანი" O, მალაქ. 3,10. იხ. ქანება; შთასაქანელი.

**საქებელ-ი** საქებარი; ორლანი: „საქებელ იყვნეს ჩემდა სამართალნი შენნი" ფს. 118,54; „საქებელ არიან სიტყუასა მას და არა საგმობელ" იპ. რომ.-კურთხ. ისაკ. და იაკ. 62,11; „თითთა ჩემთა განაგეს საქებელი" ფს. 151,2; „განვაწესეთ საჴსენებელი წმიდისა შუშანიკისი სადიდებელად და საქებელად ღმრთისა" შუშ. XX,8. იხ. ქება.

**საქიქელ-ი** «სამაგალითო», გამოსაჭენებელი, გამოსამჟღავნებელი, შესარცხვენი: „საქიქელად იყვნენ პირსა ზედა ქუეყანისასა" O,—„სამაგალითოდ პირსა ზედა ყოვლისა ქუეყანისასა იყვნენ" pb., იერემ. 16,4; „მეშინის, ნუუკუე საქიქელ და საძულელ ვიქმნე თქუენ წინაშე და თითის-საჩუენებელ ყოვლისა ერისა" მ. სწ. 260,30.

**საქიქელება** ურცხობა: „ნუ იქმ ბილწებასა მაგას საქიქელებისასა“ O, II, **მფ. 13,12**. იხ. ქიქება.

**საქმარ-ი** საქმე; ინსტრუმენტი, მანქანა; სახსარი, გამოსახსნელი: „მისცე იგი საქმარად კარავსა მას საწამებელისასა“ O, **გამოსლ. 30,16**; „საქმარი, რომელი ქმნა სოლომონ“ **II ნშტ. 5,1**; „არა მოსცთენ საქმარსა კაცმან ხუროსა გამოთჳსსა“ **ბ. კეს.-ექუს. დღ. 39,24**; „კაცმან ხუროსმან გამოთჳსსა“ ... „დამოჰკიდე ერთჯერყარა საქმარი თჳსი“ I, **ეს. 44,12**; „დამოჰკიდე ერთჯერ-ლა ქართა უკეთური ესე საქმარი ეშმაკისაჲ“ **ფლქტ. 141, 10**; „მიეც საქმარი განთავისუფლებად მისგან“ **ლ. 12,58**. შდრ. ქველის-საქმარი, ქუეყანის-საქმარი, ჴელთ-საქმარი.

**საქმე** ქმნა, კეთება, «ყოფა»; „ესე ჯერ-იყო საქმედ“ DE,—„ესე გიღირდა ყოფად“ C, **მთ. 23,23**; „შეკრბეს... საქმედ“ **საქ. მოც. 4,28**; „საქმედ სცა მას სახლი სასაფასე ეზოსა სახლისა უფლისასა“ O, **ნეემ. 13,7**; „ექუსნი დღენი არიან, რომელთა შინა ჯერ-არს საქმე“ **ლ. 13,14**; „ვისწრაფოთ საქმედ საქმესა“ **მ. სწ. 32,15**.

**საქმე** «ნაქმარი», «საქმარი», ქმნა, «ნაქმნევი»; რამე ამბავი: „რაჲ-მე იყოს... საქმე მისი?“ M,—„რაჲ იყოს... ნაქმარნი მისნი?“ **მსჯ. 13,12**; „საქმენი მათნი“ G,—„დაცვაჲ... საქმართა მათთაჲ“ pb., **რიცხ. 3, 36**; „რაჲთა ხედვიდენ საქმეთა თქუენთა“ **მთ. 5,16**; „არა იტყოდის პირი ჩემი საქმესა კაცთასა“ **ფს. 16,4**; „საქმესა ვიქმ მე“ O, **ამბ. 1,5**; „ჰქმენ საკჳრველნი საქმენი“ O, **ეს. 25,1**; „არა იპოვა სარცხჳნელი საქმჱ მის თანა“ O, **დან. 13,63**; „ვისა მიმართ საქმე გიც?“ **ფოკა 345,2**; „უთხრა დავითს ყოველი იგი საქმე ბრძოლისაჲ მის“ O, **II მფ. 11,18**; „ამაონი არიან საქმენი ნამღერნი“ pb,,—„ცუდ (ცუდად O) არიან ნაქმნევნი იგი საკიცხელნი“ I, **იერემ. 10,15**. იხ. ქმნა; შდრ. კეთილის(ა)-საქმე, ქველის-საქმე, ქუეყანის-საქმე, შესაქმე, ძჳრის-საქმე, ჴელთ-საქმე.

**საქმის-მაწუეველ-ი**: „ღაღადებაჲ მათი მესმა საქმის-მაწუეველთაგან“ O, **გამოსლ. 3,7**. იხ. წუევა.

**საქმის-მოდგამი**: „საქმის-მოდგამი იგი შენი ეშმაკი იქმს მაგას“ **ფლქტ, 144,11**. იხ. დგმა.

**საქონელ-ი** ქონება, შენაძენი: „კუალად იწყეს შეკრებად საფასეთა ოქროსა და ვეცხლსა და სხუასა ყოველსა რას საქონელსა“ **მ. ცხ. 18r**: „უკუეთუ მოიღო საქონელი შენი აქა, ვიცი, რამეთუ არღარა ისიძვო“ **მ ცხ. 87r**. იხ. ქონება

**საქორწინე** «ქორწილისა»; საქორწილო სახლი, სეფა: „არა გმოსიეს სამოსელი საქორწინჱ (ქორწილისაჲ C)“ DE, **მთ. 22,12**; „ნუთუ ეგების შვილთა საქორწინისათა გლოვაჲ?“ C, **მთ. 9,15**; „დაშთეს გარეშე საქორწინესა მას“ **მ. სწ. 49,20**. იხ. ქორწილი.

**საქრთილე** ქერისა: „ქუეყანაჲ არს რომელიმე... სავენაჴე და რომელიმე საყანე და საიფქლე და საქრთილე“ **მ. სწ. 310,5**. იხ. ქრთილი.

**საქრისტეანო** ქრისტიანებისა: „წინამძღუარ ქმნილ ხარ სპასა დიდსა საქრისტეანოსასა“ **ქ. ცხ. 175,6**. იხ. ქრისტე.

**საქსუსალ-ი** იხ. საქუსალი.

**საქუმელ-ი** წასალებელი, კუბო, «ცხედარი»: „წინა უძღოდა საქუმელთა მათ აბინერისთა“ O,—„ვიდოდა უკანით ცხედრისა“ pb., **II მფ. 3,31**. იხ. ქუმა.

**საქურიო** ქვრივისა: „განიძარცუა სამოსელი იგი საქურიოჲ“ O, **დაბ. 38,14**. იხ. ქურივი.

**საქუსალ-ი, საქსუსალ-ი, საგუას(ა)ლ-ი** საქსველი, ქსელი: „უკუეთუ იქმნას მას შინა ნიში კეთროვნებისაჲ სამოსელსა მატყლისასა.. ანუ საქუსალსა ანუ ფესუსა“ G, **ლევიტ. 13,47**; „იქმნას ნიში მომწუანე... ანუ სამოსელსა შინა ანუ საგუასლსა შინა“ G, **ლევიტ. 13,49**; „თეკლა მოეხუევის მას, ვითარცა საქსუსალი ქსელსა“ **თეკლა 96,18**; „ნათჴზენი თავისა ჩემისაჲ საგუასლსა თანა“ G,—„უკუეთუ დაქსოვო შჳდი ესე კოწოლი თავისა ჩემისაჲ საგუასალსა თანა“ M, **მსჯ. 16,13**.

**საქუფთე** «ბალანტი», ქისა: „რომელსა აქუნდეს საქუფთჱ, აღიღენ“ DE, — „რომელსა აქუნდეს ბალანტი, აღიღენ“ C, **ლ. 22,36**.

**საქციელ-ი** «ქედი», კისერი; წრე, სარტყელი: „წარჰკუეთოს თავი მისი მღდელმან მან საქციელითგან“ O,—„მოჰკუეთოს მღდელმან თავი მისი ქედითგან“ G, **ლევიტ. 5,8**; „მოდრიკენით საქციელითა თავნი ორთა ფინიკთანი“ **Sin.—11,253r**; „დასაფარველად გარემო ორთა მათვე საქციელთა მექონოთისათა“ O, **III მფ. 7,42**. იხ. ქცევა.

**საღებავ-ი** ფერი: „საღებავი პორფირისაჲ არა გამოჰქარდების“ **მ. ცხ. 325r**.

**საღებელ-ი** იხ. თუალთ-საღებელი.

**საღმრთო** ღვთიური, ღვთისა: „აღავსო იგი სულითა საღმრთოჲთა“ O, **გამოსლ. 31,3**; „სული საღმრთოჲ არს, რომელმან შემქმნა მე“ O, **იობ 33,4**; „რომელნი საღმრთოჲთ კერძო ქრისტესა დაამცირებენ“ **იპ. რომ.-კურთხ. მოხ. 148,12**.

**საღმრთო-ჲ წიგნ-ი** ბიბლია: „არასადა გასმიესა საღმრთოთაგან წიგნთა?“ **ფლქტ. 143,21**.

**საღმრთოჲთ-კერძო** საღვთო: „საღმრთოჲთ-კერძოჲ იგი მოძღურებაჲ შეაგინონ“ **ს. გაბ.-მოც. საჴს. 97, 34**. იხ. კერძო.

**საღრტილ-ი** კაჟი: „კუესითა სცემდიან საღრტილსა“ **A—92,390**; „ვითარცა კუესი, ეცეს რაჲ საღრტილსა, გამოვალს ცეცხლი“ **მ. ცხ. 454r**.

**საღუაწ-ი** საზრდო: „უბრძანა... მიცემად ყოველი საღუაწი“ O, **I ეზრა 4,54**. იხ. ღუწა.

**საღუაწო** სამოღვაწეო, საბრძოლო, საგარჯილო: „არასადა ვინ მოღუაწეთაგანი შემდგომად წარსლვისა ადგილისა მისგან საღუაწოჲსა და განბნევისა ერისა შემძლებელ არს ღუწოლად მერმე“ **მ. სწ. 118,12**. იხ. ღუწა.

**საღურწელ-ი** კისერი: „უბრძანა ერის-თავმან მან ძარღუთა გამოხუმაჲ თითოჲთ დასაღურწელთაგან ვიდრე ბარკალ-სხჳლამდე“ **H—341, 349**.

**საღჳნე** ღვინისა: „ნუ საღჳნეთა მათ ჭურჭელთა ხედავ, თუ ოდეს დაილინენ“ **H—2251,288v**. იხ. ღჳნო.

**საყანე**: „ქუეყანაჲ არს რომელიმე... სავენაჴე და რომელიმე საყანე“ **მ. სწ, 310,5**.

**საყანურ-ი** «გარემო-სათესავი»: „მისცეს... საყანურნი (გარემო-სათესავნი G) გარემოჲს მისა“ M, **ისუ ნ. 21,11. იხ.** ყანა.

**საყდარ-ი** სკამი, დასაჯდომი, ტახტი: „დაჯდა საყდართა ზედა“ **საქ. მოც. 12,21**; „დაჯდა მეფჱ იგი საყდართა თჳსთა“ **ფლკტ. 158,2**; „მოაქუნდა ტახტი ოქროჲსაჲ... და დადგეს საყდარი მას ზედა“ H—**341,388**; „მიჩუენა მე საყდარი, დაგებული სამოსლითა სპეტაკითა“ H—**341,466**; „საყდარი არს ღმრთისაჲ“ **მთ. 5,34**; „დაჯდა საყდარსა მას ზედა, ადგილსა მას, რომელსა ერქუმის ქვაფენილ“ C, **ი. 19,13**; „დაიდგას საყდარი სასჯელისაჲ საშინელი“ **მ. ხწ. 92,12.** იხ. თანა-მოსაყდრე,

**საყდრის-მოდგამ-ი** თანამოსაყდრე: „აღიყვანა ღმერთმან კაცი, მეუფე და საყდრის-მოდგამ ყო იგი მის თანა“ **მ. ხწ. 218,4.** იხ. დგმა.

**საყელე** საყელო: „ჴელი მიყო საყელესა და მოიღო სამოსელი თჳსი“ **II მფ. 1,11**; „მიყო ჴელი... საყელესა თჳსსა და გარდაიპო სამოსელი“ Sin.—**11, 196r**; „შთაუყვიან ჴელი საყელესა და სტანჯვედ მას“ **X 355v. იხ.** ყელი.

**საყნოსელ-ი** ცხვირი, ნესტოები; სუნი, «საყნოსი»: „შევალს ორთა კართა საყნოსელთა სურნელებაჲ“ **მ. ხწ. 148,29**; „უკუეთუ ყოველივე სასმენელ იყოს, სადა არიან საყნოსელნი“ **I კორ. 12,17**; „დაიბურნა... საყნოსელნი თჳსნი სულმყრალობისა მისგან“ **მ. ცხ. 407r**; „შედგა მას (ტბასა) შინა ვიდრე საყნოსელთადმდე მისთა“ **მ. ცხ. 847r**; „იყოს ნაცვლად საყნოსისა ტკბილისა სიმყრალე“ pb.,—„იყოს საყნოსელისა წილ სულნელისა მტუერი“ **I, ეს. 3,24. იხ.** ყნოსა.

**საყოფელ-ი** «სამკჳდრებელი», «ვანი», «ეზო», «ჴორცი», სახლი, სადგომი, კარავი, სასახლე, სავანე, სართული, ჭერი, დასახლება: „იყავნ საყოფელი მათი ოჴერ“ Ꮯ,—„იყავნ სამკჳდრებელი მისი ოჴერ“ Ꮭ, **საქ. მოც. 1,20**; „სადა არს საყოფელი (ვანი იგი C)?“ **მრ. 14,14**; „უწოდა მათ საყოფლები იაირისი“ M,—„უწოდდეს მათ ეზოებად იაირისა“ G, **მსჯ. 10,4**; „უკუეთუ ქუეყანისა ესე სახლი, საყოფელი ჩუენი, დაირღუეს“ Q,—„უკუეთუ ქუეყნიერი ესე სახლი ჩუენი ჴორცისაჲ დაირღუეს“ pb., **II კორ. 5,1**; „ითხოა პოვნად საყოფელი ღმრთისა იაკობისი“ **საქ. მოც. 7,46**; „მივედ საყოფლად შენდა“ G, **მსჯ. 19,9**; „ვიშჭნოთ მუნ საყოფელი“ O, **IV მფ. 6,2**; „იშენეს ქალაქები საყოფლად მათდა“ **ფს. 106,36**; „მივსცე იერუსალჱმი... საყოფელად ვეშაპთა“ I, **იერემ. 9,11**; „ანგელოზთა საყოფელ ცანი არიან“ **მრთ. S. ქ. იერ.- ნათლღ. 85,12**; „აჰა ესერა საყოფელნი ჩუენნი და მკჳდრნი მათ შინა“ O, **იუდ. 8,8**; „იშენე თავისა შენისა საყოფელი სასიძველი“ I, **ეზეკ. 16,24**; „ვყავ საყოფელად მათდა უდაბნოჲ“ O, **იობ 39,5**; „საცხოვარსა თჳსსა უქმნა საყოფელი“ O, **დაბ. 33, 17**; „მზირინ ფარულად, ვითარცა ლომი საყოფელსა თჳსსა“ **ფს. 9,30**; „მიიწია საყოფლად მის მეფისა“ **ფლკტ. 154,23.**

**საყოფელ-ი მარტოდ-მყოფებისა-ჲ** მონასტერი: **დასხდეს** თითოეული თჳსთავე მათ საყოფელთა მარტოდ-მყოფებისათა“ **ოსკ. 13,6.** იხ. ყოფა; **შდრ.** კმასაყოფელი.

**საყრტიობელ-ი** სანიშნე, ნიშანი, «მაგალითი»: „იყვნენ მკუდარნი კაცთანი საყრტიობელ (საყრტოობელ O) პირსა ზედა ველთა ქუეყანისა თქუენისათა“ I,—„იყვნენ მკუდარნი კაცთანი მაგალითებად პირსა ზედა ველისა ქუეყანისა თქუენისასა“ pb., **იერემ. 9,22.**

**საყუარელ-ი** «მოყუარე», «მეგობარი»: „ესე არს ძჱ ჩემი საყუარელი“ **მთ. 3,17**; „რაჲთა იჴსნნე საყუარელნი (მოყუარენი Ꮯ) შენნი“ Ꮭ, **ფს. 59,7**; „საყუარელსა ძმასა... ჩემსა... გიკითხავ“ **რიფს. 166,10**; „მსაჯულმან მან მოუწოდა ყოველთა საყუარელთა თჳსთა“ B,—„მოუწოდა ყოველთა მეგობართა მისთა მთავარმან“ A, **სბსტ. 127,4**; „ხოლო მე, საყუარელნო,... გზასა წარვალ საუკუნესა“ **შუშ. XVII 18.** იხ. ყუარება; **შდრ.** ეშმაკთ-საყუარელი.

**საყუდარ-ი**: „დაამტკიცენ ძლიერებითა საყუდარნი შენნი საუკუნენი“ H—**341,801.**

**საყუდელ-ი** «საყოფელი»; ნავთსაყუდელი: „მფრინველთა ცისათა (უჩნს) საყუდელი (საყოფელი DE)“ **ლ. 9,58**; „საყუდელსა მას ულალველსა“ **მრთ. D. ოქრ.- პეტრე და ელია, 314.** იხ. ყუდება; **შდრ.** ნავთ-საყუდელი.

**საყუედრელ-ი** სამხილებელი, სასაყვედურო: „მომხედა მე აჴოცად საყუედრელი ჩემი კაცთა შორის“ C, **ლ. 1,25**; „ნუ მისცემ სამკჳდრებელსა შენსა საყუედრელად“ O, **იოვ. 2,17**; „ვიქმენ მე საყუედრელ მოძმეთა ჩემთაგან ფრიად“ **ფს. 30,12**; „საყუედრელ მაშინ არნ მჴედარი, რაჟამს თავით თჳსით ჩუკენად დააბნიის შიშისაგან საჭურველი თჳსი“ **მ. ხწ. 108,19. იხ.** ყუედრება.

**საყუენელ-ი საყჳნელ-ი** «მახჳლი», სამართებელი: „მივიდეს საყუენელი ყოველთა ზედა ასოთა მათთა“ G,—„მოვლის მახჳლმან ყოველთა ასოთა მათთა“ pb., **რიცხ. 8,7**; „დაჰყჳნოს უფალმან საყჳნელითა მით დამთრვალითა“ I, **ეს. 7,20**; „მოიღე შენდა მახჳლი ლესული უფროჲს საყჳნელისა (საყუენელისა O) მკუეცარისა“ I, **ეზეკ. 5,1.** იხ. ყუენა, ყჳნვა.

**საყურ-ი** «საყურე»: „ვითარცა საყური ნიკელსა ღორისასა“ O, **იგ ხოლ. 11,22**; „განგაცუ საყური და გრკალი ყურთა შენთა“ I, **ეზეკ. 16,12**; „მომეცინ მე კაცმან საყური ნავარისაგან თჳსისა“ G,—„მომეცინ კაცად-კაცადმან თქუენმან საყურე ერთი ნატყუენავისაგან“ M, **მსჯ. 8,24.** იხ. ყური.

**საყურძენ-ი, საყურძნე** «ვენაჴი», ზვარი, ვაზი: „იქმოდე საყურძნესა ჩემსა“ C,—„იქმოდე ვენაჴსა ჩემსა“ DE, **მთ. 21,28**; „მწყემსთა მრავალთა განრყუნეს საყურძენი ჩემი“ I, **იერემ. 12,10**; „რომელი სდგა მცველად და მყუდლად საგონებელსა საყურძნესა“ **ფიზ. XVII 20**; „განრყუნილ არს საყურძენი მათი“ **სოფ. 3,7.** იხ. ყურძენი.

**საყჳრ-ი** «ნესტუ», «სტჳრი»: „საყჳრსა დაეცეს და მკუდარნი აღდგენ“ **I კორ. 15,52**; „საყჳრნი უწყებისანი ჴელთა შინა მათთა“ G,—„ნესტუები უწყებისა ჴელთა შინა მათთა“ pb., **რიცხ. 31,6**; „აღმაღლდა უფალი ჴმითა საყჳრისაჲთა“ Ꮭ,—„აღმაღლდა... უფალი ჴმითა სტუ-

ირისაჲთა" Ꟁ, ფს. 46,6; „დაჰბერონ საყჳრსა მას დიდსა" I, ეს. 27,13; „არცა ოხრიდა ჴმაჲ საყჳრისაჲ, ვითარცა ქადაგი, მკუდართა განმაღჳძებელი" მ. სწ. 14,27. იხ. ყჳრილი.

**საყჳრის-მცემ-ი** «რომელი ჰბერვიდეს ნესტუსა»: „წარედიდ... საყჳრის-მცემნი" G, — „გარე წარვიდოდედ და ჰბერვიდედ ნესტუსა" M, ისუ ნ. 6,9.

**საყჳრის-ცემა** «დაბერვა»: „საყჳრ-სცეს მღდელთა საყჳრებსა" G,—„დაჰბერეს მღდელთა ნესტუთა" M, ისუ ნ. 6,16. იხ. ცემა.

**საშაბათო** «შაბათი»: „სამი საშაბათოჲ საკითხავი გამოურჩია წიგნთაგან" Ꟁ,—„სამსა შაბათსა ეტყოდა მათ წიგნთაგან" Ⴂ, საქ. მოც. 17,2. იხ. შაბათი.

**საშარავანდედო, საშარავანდო** სამეფო, მეფისა: „მისცა ბრძანებაჲ მეფისაჲ ყოველსა საშარავანდოსა თჳსსა" O,—„მისცა ბრძანებაჲ მცნებისაჲ ყოველსა საშარავანდედოსა" I, II ეზრა 1,1; „განაგო ყოველი წესი საშარავანდოჲ" O, I მფ. 10,25. იხ. შარავანდი.

**საშვილებელ-ი** რუთ 4,7*. იხ. შვილება.

**საშინელ-ი** საშიშარი, შიშის მომგვრელი: „საშინელი რაჲმე მოლოდებაჲ საშჯელისაჲ... შესჭამდეს მტერთა მათ" ჰებრ. 10,27; „საშინელ არს ადგილი ესე" I, დაბ. 28,17; „წმიდა და საშინელ არს სა[ხ]ელი მისი" ფს. 110,9; „სიტყუამან საშინელმან შეაძრწუნის გული კაცისა მართლისაჲ" O, იგ. სოლ. 12,25; „იქმნეს ძრვანი დიდ-დიდნი და საშინელნი" ფლპ. მოც. 7,38; „ნუ ვინ უჩნ საშინელ და საზარელ" მრთ. S. ოქრ.-მარხ. და ოონ. 100,17; „იყოს სოფელი იგი ჰურიასტანისაჲ საშინელ ეგჳპტელთა" I, ეს. 19,17; „შიშითა ძრწოდიან ზარისა მისგან საშინელისა" მ. სწ. 14,11.

**საშინელება** შიში: „საშინელებისაგან მისისა შეძრწუნდეს" მთ. 28,4; „ძალი საშინელებათა შენთაჲ წართქუან" ფს. 144,6; „შემდგომად წარსლვისა მის საშინელებათა აღაზრზინა ეშმაკმან" ფლტქ. 157,26; „საშინელებანი ქუწთ და საზარელებანი ზწთ" მ. სწ. 124,12.

**საშიშ-ი** შესაშინებელი, საშიშარი: „ფრიად საშიშ არიან" მ. ცხ. 280v. იხ. შიში.

**საშო** «მუცელი», «ქმნისა», წიაღი: „სცთებოდეს საშოჲთგან" C,—„შესცთეს მუცლითგან" Ⴂ, ფს. 57,4; „დაუტევე... ქუეყანაჲ, საშოჲ შენი" MO,—„დაუტევე... ქუეყანაჲ ქმნისა შენისაჲ" G, რუთ 2,11; „ყოველმან წულმან, რომელმან განაღოს საშოჲ" ლ. 2,23; „განჰჴსნეს საშოჲ ქალწულისაჲ შეგინებად" O, ივდ. 9,3; „არა მომკლა მე საშოსა შინა" I, იერემ. 20,17; „იყვნეს დამალულ საშოსა შინა ქუეყანისასა" ბ. კეს.-ექუს. დღ. 107,18. იხ. შობა.

**საშრიალ-ი:** „ვხედევდ კაცთა ამას შინა, ვითარცა საშრიალსა ზედა წინაშე მოწევნადთა ბოროტთა" ბალ. 45,9.

**საშრობელ-ი** «დასაჭმობელი»: „საშრობელ ბადეთა იყო და არა აღაშენო მერმე" pb.,—„დასაჭმობელად ბადეთა იყო შენ და არა აღიშენო" O, ეზეკ. 26,14.

**საშუალ, საშუვალ, შაშუვალ, საშოვალ** «შუვა», შორის: „იყო ნავი საშოვალ ზღუასა" C,—„იყო კუალად ნავი იგი შუვა ოდენ ზღუასა" DE, მრ. 6,47; „განჴდეს საშუალ ნაკუეთთა მისთა" I, იერემ. 34,18; „საშუვალ ბეჭთა მისთა განისუენა" იპ. რომ.-კურთხ. მოხ. 164,19; „ჰსცა იორამს შაშუვალ ბეჭთა" O, IV მფ. 9,24. იხ. შუა/შუვა/შოვა; შდრ. ღღე-საშოვალი.

**საშუ(ვ)ალ-ი** შუა, შუათანა: „განწმიდა სოლომონ საშუალი იგი ეზოჲ სახლისაჲ" M, II ნშტ. 7,7; „უკუეთუ საშუვალი (ღჳნოჲ) იყოს, ჯერისაებრ ურთე" ი.-ე. 37,9. იხ. შუა; შდრ. ბეჭთ-საშუალი.

**საშუებელ-ი** (საშუებლისა) ჩვილი, ფუფუნეული, განსაცხრომელი, სათუთი, სიქეთე, ფუფუნება, მხიარულება, განცხრომა; «შუებულება», «შუება», კეთილდღეობა: „რომელნი სამოსლითა დიდებულითა და საშუებელითა არიან" ლ. 7,25; „განცჳვენ სახლთაგან საშუებლისა (შუებისა pb.), მათისათა" O, მიქ. 2,9; „აღივსო მუცელი თჳსი საშუებლისაგან (შუებულებისაგან pb.) ჩემისა" I, იერემ. 51,34; „ვითარცა სამოთხე საშუებლისაჲ ქუეყანაჲ" O იოვ. 2,3; „განსუქნეს და ფუფუნეულ იქმნნეს საშუებელთა მათთა შინა" I, ნეემ. 9,25; „მიაილვან საშუებელნი იგი აღთქუმულნი" მარკ. 250r; „საშუებელსა და სამოთხესა ღმრთისასა იყავ" O, ეზეკ. 28,13; „შეურაცხ-ჰყვნე ყოველნი საშუებელნი და დიდებანი სოფლისანი" მ. სწ. 132,17. იხ. შუება.

**საშუმინველ-ი** სუნთქვა: „საშუმინველი (ჟამსა ძილისასა) არავე დასცჳრების, დაღაცათუ არა შეუდგის ნებაჲ" გრ. ნოს.-კაც. აგებ. 225,11; „განსაყოფელადმდე საშუმინველისა და სულისა (მისწუთების სიტყუაჲ ღმრთისაჲ)" ჰებრ. 4,12; „არა არს მაგის თანა საშუმინველი ცხოველი" ფლკტ. 144,34; „ვითარცა საშუმინველი სულისაჲ დაუცადებელი, რომელ არს პირსა მისსა" მ. სწ. 315,24. იხ. შუმინვა.

**საშურველ-ი, საშურ(ვ)ელ-ი:** „საშურველი ეგე შვილი ჩემი, ა[ღ]ალნერგი, ჩემდა მოიქეც" იპ. რომ.-კურთხ. ისაკ და იაკ. 100,6. იხ. შური.

**საშურებელად** «წინაშე»: „განჰმზადე წინაშე ჩემსა ტაბლაჲ საშურებელად მაჭირებელთა ჩემთა" Ꟁ,—„განჰმზადე წინაშე ჩემსა ტაბლაჲ წინაშე მაჭირვებელთა ჩემთა" Ⴂ, ფს. 22,5.

**საშურვებელ-ი** მეტოქე, მოცილე; შურის აღმძვრელი, საშურველი: „ცოლი დასა მისსა ზედა არა მოიყვანო საშურვებელად გამოც[ხ]ადებად უშუერებაჲ მისი" G, ლევიტ. 18,18; „საშურვებელ არნ იგი მოყუასთა თჳსთაგან" ბ. კეს.-ექუს. დღ. 65,24. იხ. შური.

**საშფოთებელ-ი:** „მიმოჰქონედ ზრახვანი საშფოთებელნი და მიუძღუნებნ გულსა წრფელთასა და აღაგზნებნ მათ მანკიერებად" მ. სწ. 242,3. იხ. შფოთი.

**საშჯელ-ი, სასჯელ-ი, სარჯელ-ი, სარჩელ-ი** «შჯა», «ტანჯვა», «სატანჯველი», სამართალი, სამსჯავრო, განაჩენი, «მსჯავრი», «მშჯავრი», დასჯა: „მოვიდიან მისა ძენი ისრაელისანი მუნ საშჯელად" pb.,—„აღვიდოდეს ძენი ისრაჱლისანი მისდამი შჯად" G, მსჯ. 4,5; „მასვე საშჯელსა შინა ხარ" DE,—„მასვე ტანჯვასა შინა

---

* წყარო ფანქრითაა მიწერილი, ციტატისთვის ადგილია დატოვებული (რედ.).

ხარ“ C, ლ. 23,40; „ვითარ-მე განერნეთ სასჯელსა (სატანჯველსა DE) გეჰენიაჲსასა?“ მთ. 23,33; „საშჯელი დაეგოს და სატანჯველნი განემზადნენ“ მ. სწ. 93,6; „თანამდებ არს საშჯელისა“ მთ. 5,21; „თუ ვშჯი, საშჯელი ჩემი ჭეშმარიტ არს“ ი. 8,16; „გლახაკი არა შეიწყალო საშჯელსა შინა“ O, გამოსლ. 23,3; „არა იპოვების საშჯელსა მისსა სიცრუვჱ“ I ეზრა 4,40; „არა აღდგენ უღმრთონი სარჯელსა“ ფს. 1,5; „მუნ დაიდგნეს საყდარნი სასჯელისანი“ ფს. 121,5; „სასჯელისა მისისაგან გამოვედინ განცრუვებული“ C,—„საშჯელისა მისისაგან გამოვედინ დაშჯილი“ Ꮦ, ფს. 108,7; „გარდააქცევენ საშჯელსა დავრდომილისასა“ I, ეს. 10,2; „საშჯელი სიკუდილისაჲ არს ამის კაცისა თანა“ O, იერემ. 26,11; „ამისთჳს გამოვალს საშჯელი (მსჯავრი pb.) გულარძნილი“ O, ამბ. 1,4; „საშჯელი სამართალი საჯეთ“ O, ზაქ. 7,9; „ნუ გარდასდრეკ სასჯელსა“ M,—„არა მისდრეკდენ მშჯავრსა“ G, II შჯ. 16,19; „გარდასდრიკე გულის-წყრომად საშჯელი“ O, ამოს 6,13; „ითხოვდენ მისთჳს საშჯელსა“ საქ. მოც. 25,15; „შჯულისა გარდამავალმან და ურჩმან მოიღოს საშჯელისა კუალად-გებაჲ“ ჰებრ. 2,2. „ვითარ აღესრულნეს სარჩელნი იგი პილატესნი“ Ath.—11,94r; „ნუ განსდრეკ სარჩელსა მწირისასა“ M,—„არა მისდრიკო მშჯავრი მწირისა“ G, II შჯ. 24,16.

**საშჯელად აღდგომა** ჩივილი: „საშჯელად აღუდგა“ მრთ. S. ოქრ.-მარხ. და იონ. 106,19.

**საშჯელსა მიცემა** დასჯა: „მცველნი იგი იესუჲსნი რად არა მიეცნეს საშჯელსა?“ მრთ. S. კ. იერ.-აღდგ. 161, 87. იხ. სჯა.

**საჩემოდ** «ჩემთჳს»: „უკუეთუ საჩემოდ აღაღე პირი შენი უფლისამი“ G,—„უკუეთუ ჩემთჳს აღაღე პირი შენი უფლისა მიმართ“ pb., მსჯ. 11,36. იხ. ჩემი.

**საჩინო** შესამჩნევი, ჩინებული, «ცხადი», გამოჩენილი: „საჩინოჲ სარწმუნოებაჲ მიუთხრის მართალმან“ O,—„ცხადად სარწმუნოებასა მიუთხრობენ მართალნი“ pb., იგ. სოლ. 12,17; „იგი იყო სანთელი, აღნთებული საჩინოჲ“ ი. 5,35; „სული ვერ იპილვების და ვერცა საჩინო იქმნების თუალთა წინაშე ჴორციელთა“ მ. სწ. 302,32; „საჩინოჲ (იყო) მთავართა შორის“ ი.-ე. 15,35. იხ. ჩინება.

**საჩუენებელ-ი** სიზმარი, «ხილვა»; «სახილველი», დასანახავი: „საჩუენებელსა იხილვედ საწოლსა თჳსსა“ I, ეს. 56,10; „მისანთა ხილვანი მტყუარნი თქუნეს“ pb.,—„საჩუენებელსა ნაცილსა იტყოდეს (მისანნი)“ O, ზაქ. 10,2; „იქმედ საჩუენებელად კაცთა“ DE,—„იქმედ სახილველად კაცთა“ მთ. 23,5; „არა იყოს ტირილი ჩუენ თანა საჩუენებელად კაცთა“ მ. სწ. 133,5. იხ. ჩუენება; შდრ. თითის-საჩუენებელი.

**საჩხულეტელ-ი** «ისრის-პირი»: „საწოლი მისი—საჩხულეტელი ლესული“ pb.,—„სარეცელნი მისნი—ისრის-პირნი მახჳლნი“ O, იობ 41,21. იხ. ჩხულეტა.

**საცავ-ი** «საცო», «საჴუმილავი»: „სცევდით საცავთა უფლისათა“ G,—„სცვიდეთ საცოსა მას ღმრთისასა“ O, ლევიტ. 8,35; „სცვიდენ საცავთა მისთა“ G,—„დაიცვენ საჴუმილავი მისი“ pb., რიცხ. 3,7; „რომელნი სცვენ საცავსა მას საკურთხეველისასა“ O, ეზეკ. 40,46. იხ. ცვა; ფასის-საცავი, ხილის-საცავი.

**საცემელ-ი** «ნიჭი», «მისაცემელი», საჩუქარი: „საცემელნი ჩემნი სულად სულნელებისად დაიმარხენით“ G,—„ნიჭი სუნად სუნნელებისა ჩემდა იმარხეთ“ pb., რიცხ. 28,2; II ნეშტ. 23,23*; „ყოველსა საცემელსა ზედა მხიარულ იყავნ პირი შენი“ O, ზირ. 32,11; „ძეთა მათ ხარჭთასა სცა აბრაჰამ საცემელი“ O, დაბ. 25,6; „თქუენ... იცით საცემელი (მისაცემელი DE) კეთილი მიცემად შვილთა თქუენთა“ C, ლ. 11,13; „საცემელნი შენნი შენდა იყვნედ“ pb.,—„მისაცემელი სახლისა შენისაჲ სხუასა მიეც“ O, დან. 5,17. იხ. ცემა.

**საცერ-ი:** „შურებოდა ჴელთ-საქმარსა თჳსსა—საცერსა“ მ. ცხ. 383r. შდრ. ცრა.

**საცეცხლე** ცეცხლისა: „კერაკნი საცეცხლენი დგეს წინაშე მისსა“ I, იერემ. 36,22.

**საცეცხურ-ი** ცეცხლჩასაყრელი ჭურჭელი, ცეცხლში სადგმელი ჭურჭელი: „ქმნა ქირამ ფოცხუები და საცეცხურები“ II ნშტ. 4,11; „ქმნა საკურთხეველი იგი რვალისაჲ საცეცხურთა მათგან რვალისათა“ გამოსლ. 38,1; „მიეახლა დიაკონსა და მიიხუნა მისგან საცეცხურნი“ იზტ. 116,24; „შეიხუენ მას შინა საცეცხურნი, სავსენი საკუმეველითა“ მ. სწ. 273,6. იხ. ცეცხლი.

**საცეხუელ-ი** (საცეხულისა): „უკუანაჲსკნელ ხჳდოდით უშიშულესნი საცეხულისა თავისა“ O, იგ. სოლ. 23,31. იხ. ცეხუა.

**საცთომელ-ი** «საძურომელი», შესაცდენი, ფეხწასაკრავი: „იყვნენ გზანი მათნი ბნელ და საცთომელ (საძურომელ C)“ ფს. 34,6.

**საცთუნებელ-ი:** „სცენ სასწაულებ და ნიშებ საცთუნებელად“ C, მრ. 13,22.

**საცთურ-ი** «საფრჴე», «საცთომელი», მომატყუებელი, ფანდი: „წინაშე ბრმისა არა დასდვა საცთური (საფრჴე G)“ pb., ლევიტ. 19,14; „ულმრთოებამან ჰეამაჴჳის კაცსა საცთური“ O, იგ. სოლ. 29,25; „დაიდვა თავისა თჳსისა საცთური“ O, ოვსე 4,17; „საცთურ ჩემდა ხარ“ მთ. 16,23; „საცთურმან სიმდიდრისამან შეაშთვის სიტყუაჲ იგი“ მთ. 13,22; „სდევნიდეს მათ საცთური“ O,—„დევნა უყოს მათ საცთომელად“ pb., ეს. 30,28; „შეუდგან... საცთურისა სიტყუათა“ თეკლა 95,27; „არისტოლე სიბრძნის-მოყუარებასა ცუდსა და საცთურსა ასწავებდა“ ფოკა 340v; „ცოლი საფრჴე და საცთურ ექმნების და დამაყენებელ ყოველსა საქმესა“ მ. სწ. 120,34.

**საცთურება** დაბრკოლება დაგორება, შემცთარობა: „ესე არს გზაჲ საცთურებისა მათისაჲ მათდა მიმართ“ ფს. 48,14; „დავსდებ სიონს შინა ლოდსა დაბრკოლებისასა და კლდესა საცთურებისასა“ ჰრომ. 9,33; „ასუეს მას წამალი იგი საცთურებისაჲ“ მიმოდასლ. 21,18. იხ. ცთომა.

---

* მეორე წყარო ფანქრითაა მიწერილი, ციტატისთვის ადგილია დატოვებული (რედ.).

**საცილობელ-ი** სადავო, საწუნელი: „მრავალთა მიერ საცილობელ“ **მრთ.** D. **კ. იერ.-ალდგ. 113.** იხ. ცილობა.

**საცინელ-ი** სასაცილო, დასაცინავი: „მყვენ ჩუენ... საცინელ და საკიცხელ გარემოჲსთა ჩუენთა“ **ფს. 43,14;** „ვიქმენ საცინელ და ყოველნი დღენი აღვასრულენ კიცხევით“ O, **იერემ. 20,7;** „არს საცინელ კაცთა შორის სიბრძნე მათი“ **მ. სწ. 221,31.** იხ. ცინება.

**საციქუელ-ი** მიგზავნა, მსახურება: „მიზეზი რაჲმე საციქუელისაჲ მოიღო მათდა“ **საკ. წიგ. II 110,17;** „უკურთხოს მათ მღდელი, ვითარმედ საჭმარ არს საციქუელსა ეკლესიისასა“ **იქვე 137,3.** იხ. ციქუ-.

**საცმელ-ი** იხ. შინაგანსაცმელი.

**საცნაურ-ი** ცხადი, ცნობილი, შესაცნობი: „ვითარცა უცნაურნი და საცნაურნი“ **II კორ. 6,9;** „საცნაურ იყო ყოველთა მიერ ცხოვრებაჲ“ **ნრს. 78,11;** „კაცი ეგე, განთქუმული და საცნაური, მოაქციო“ H—**341,11;** „სულითა ხოლო საცნაურ ხარ“ **პეტრე მოც. 47,19;** „ნაყოფისაგან ხე საცნაურ იქმნის“ **მთ. 12,33;** „ვერ საცნაურ იქმნა ადგილი მათი“ O, **ნაუმ 3,17.** იხ. ძნიად-საცნაური.

**საცნაურ-ყოფა** «გამოჩინება»: „სიტყუაჲცა შენი საცნაურ-გყოფს შენ (გამოგაჩინებს შენ DE)“ C, **მთ. 26,73;** „სიტყჳთა საცნაურ არს-საბრძნე“ O, **ზირ. 4,28;** „საცნაურ-უყოს მას ჩუენებაჲ“ **მ. ცხ. 97r.**

**საცნობელ-ი** ცნობიერება, მგრძნობელობა; გასაგები: „რომელსა-იგი იკითხვიდე, დაისწავე იგი გონებასა შენსა... და დაჰმარხე საცნობელთა შინა“ **მ. სწ. 75,3;** „ესე მათი არს, რომელთა წარწყმიდნენ საცნობელნი გონებისანი“ **მ. ცხ. 46v;** „უკუეთუ მიემთხჳო სიტყუასა, ღრმასა და ძნიად საცნობელსა“ **მ. სწ. 75,21.** იხ. ცნობა.

**საცო** «საცავი», «დაცვა», მცველი, სამცველო, საყარაულო დრო: „სცვიდეთ საცოსა მას ღმრთისასა“ O,—„სცევდით საცავთა უფლისათა“ G, **ლევიტ. 8,35;** „ყოველი საცოჲ დაიმარხენ გულმან შენმან“ O,—„ყოვლითა დაცვითა დაიცევ გული შენი“ pb., **იგ. სოლ. 4,23;** „დასდევ საცოჲ პირსა ჩემსა“ **ფს. 38,2;** „მღდელნი იგი დგეს ზედა საცოსა მათსა“ M, **II ნშტ. 7,6;** „ასულსა ზედა ურიდსა განჰმზადე საცოჲ“ O, **ზირ. 42,11;** „საცოსა ჩემსა ზედა დავდგე“ O, **ამბ. 2,1;** „ბორკილი იგი ფერჴთაჲ ბრძანოს საცოდ და ნაკურთხევად ყოველთათჳს“ **შუშ. XVII, 11.** იხ. ცვა.

**საცოდველ-ი** შეცოდებისა: „განიძარცუეთ პირველისა საცოდველისა ცხოვრებისა ძალი“ **მრთ.** S, **კ. იერ.-ნათლ. 86,25.** იხ. ცოდვა.

**საცოხნელ-ი** ყბა: „მანვე უხეთქნა სარითა საცოხნელთა ოდენ“ **წწტყ. 93.** იხ. ცოხნა.

**საცხადო** სააშკარაო: „რომელმან უწყის საჲდუმლოჲ და საცხადოჲ თქუენი“ H—**622,4v.**

**საცხებელ-ი** ზეთი: „საცხებელი წმიდაჲ ჩემი ვსცხე მას“ **ფს. 88,21;** „მოიღო სამოელ რქაჲ იგი საცხებელისაჲ და დაასხა თავსა ზედა მისსა“ O, **I მფ. 10,1;** „იცხებნ სურნელთა საცხებელთა“ **მ. სწ. 246,9.** იხ. ცხება; შდრ. ნელსაცხებელი.

**საცხებ(ე)ლის-მგბოლველ-ი** ზეთის დამამზადებელი, ზეთის მომხარშველი: „ასულნი თქუენნი... ყვნეს საცხებლის-მგბოლველ და მექონეედ და მეპურედ“ O, **I მფ. 8,13;** „დამუსრნეს ჰურჰელნიცა საცხებლის-მგბოლველთანი“ **ფლპ. მოც. 5,37.** იხ. მგბოლველი.

**საცხენოსნო** მხედრული: „განვიდა ბჭეთა მათ საცხენოსნოთასა სახლისა მეფისათა“ M, **II ნშტ. 23,15.** იხ. ცხენოსანი.

**საცხინველ-ი** მთვარის მსგავსი სამკაული: „მოუღოს... საკუხები და ვარლლები და საცხინველები“ O, **ეს. 3,19.**

**საცხობელ-ი** «საცხობილე», ღუმელი, ფურნე, ქურა: „შევიდა უკუანა კაცისა მის ისრაიტელისა საცხობელსა კეცისასა“ Fr.,—„მივიდა უკუანა კაცასა ისრაიტელისა საცხობილესა თანა“ G, **რიცხ. 25,8;** „პოვა იგი სახლსა შინა საცხობელსა პურასასა“ **მ. ცხ. 322v;** „მეკეცემან რაჟამს ქმნის კეცის-ჰურჰელი და შედგის იგი საცხობელსა“ **მ. სწ. 309,33.** იხ. ცხობა.

**საცხოვარ-ი** (საცხოვრისა) პირუტყვი, ცხვარი, ფარა: „ვითარცა პირუტყუნი საცხოვარნი“ **II პეტრე 2,12;** „აბრაჰამ იყო მდიდარ ფრიად საცხოვრითა და ვეცხლითა“ **დაბ. 13,2;** „ძიებად საძოვრისა საცხოვართა მათთჳს“ M, **I ნშტ. 4,39;** „ამისგან სუმიდა, ძენი მისნი და საცხოვარი მისი“ **ი. 4,12;** „დამწყსენ საცხოვარნი ჩემნი“ C, **ი. 21,16;** „მფრინველთაგან ცასათა მისაცხოვრადმდე შესულბეს“ I, **იერემ. 9,10;** „ვმწყსიდი მე საცხოვართა მამისა ჩემისათა“ **ფს. 151,1;** „დაუტევა მას... მონები და მჴევლები და საცხოვარი“ O, **ივდ. 8,7;** „ჴმაჲ ესე საცხოვრისაჲ, რომელ მესმის ყურთა ჩემთა“ O, **I მფ. 15,14;** „ვითარცა საცხოვარნი მდელოჲთა იზარდებოდეს“ **მხკ. 34,6;** „ჴორცნი იგი ძრწიედ შეძრწუნებულად, ვითარცა საცხოვარნი ჟამსა დაკლვისასა“ **მ. სწ. 225,27.**

**საცხოვარე** პირუტყვისა: „(იშენნა)... ჰურჰერი საცხოვარე და საზროხე დიდად ფრიად“ **II ნშტ. 32,39.** იხ. ცხოვარი.

**საცხოვრის-მზრდელ-ი** ცხვრის მომვლელი: „საცხოვრის-მზრდელ არიან“ O, **დაბ. 46,32.** იხ. მზრდელი.

**საცხორებელ-ი** «საყოფელი», ცხოვრება, ქონება: „შთანთქნა... ყოველი საცხორებელი მათი მათ თანა შორის ყოვლისა ისრაჱლისა“ G,—„დანთქნა... ყოველნი... საყოფელნი მათნი შორის ძეთა მათ ისრაჱლისათა“ M, **II შჯ. 11,6;** „განუყო მათ საცხორებელი“ **ლ. 15,12;** „უმჯობეს არს ჩემდა წყალობაჲ შენი უფროჲს საცხორებელთასა“ **ფს. 62,4;** „რომელმან შეჭამა საცხორებელი შენი მეძავთა თანა“ **მრთ.** C, **ოქრ.-უძღ. შვ. 518;** „დაუტევა ყოველი საცხორებელი თჳსი“ **ანდ.-ანატ. 232,21;** „საცხორებელი შენი წარაგე“ **მ. სწ. 253,14.** იხ. ცხორება.

**საძაგელ-ი** «ბილწი», «საძაგელება», საზიზღარი, შეუფერებელი, უმსგავსი: „რაჟამს იხილოთ საძაგელი (ბილწი C) იგი ოჴრებისაჲ (მოოჴრებისაჲ C)“ **მრ. 13,14;** „საძაგელ (ბილწ C) არს წინაშე ღმრთისა“ **ლ. 16,15;** „გან-თუ-იშორნეს საძაგელნი (საძაგელებანი O) პირისაგან მისისა“ I, **იერემ. 4,1;** „საკუმეველი საძაგელ არს ჩემდა“ I, **ეს. 1,13;** „საძაგელ არს დედათა ეკლესიასა შინა ზრახვად“ **I კორ. 14,35;** „საძაგელად შეჰრაცხეს“ **რიფს. 166,35.**

**საძაგელისა შეძინება, საძაგელებისა შეძინება** ქონების უსამართლოდ შეძენა: „ასწავებენ... საძაგელისა შეძინებასათჳს" **ტიტ. 1,11**; „იღუწ დათ... ნუცა საძაგელებისა შეძინებით, არამედ გულს-მოდგინედ" **1 პეტრე 5,2**. იხ. ძაგება.

**საძაგელება** «ბილწება», «ბილწი», სისაძაგლე, სიბილწე, საზიზღრობა: „არა განსწავონ შენ ქმნად ყოველთა საძაგელებათა მათთა" G,—„არა განსწაონ შენ ყოველი იგი საქმე ბილწებისაჲ" pb., **II შჯ. 20,18**; „საძაგელებაჲ არს წინაშე უფლისა" G,—„ბილწ არს წინაშე უფლისა" M, **II შჯ. 24,4**; „აღავსო ქუეყანაჲ მათი საძაგელებითა" **I, ეხ. 2,8**; „სიწმიდე ჩემი შეაგინე ყოვლითა საძაგელებითა შენითა" **O, ეზეკ. 5,11**; „მოიძულე საძაგელებაჲ" **O, ზირ. 17,23**. იხ. ძაგება.

**საძაგელის-შემძინელ-ი** უსამართლოდ შემძენი, ხარბი: „დაიყონი... ნუ საძაგელის-შემძინელ" **I ტიმ. 3,8**. იხ. შემძინელი.

**საძვანელ-ი IV მფ. 23,13***.

**საძიებელ-ი** საძებნელი: „საძიებელ არს მნეთა მათ შორის, რაჲთა სარწმუნო ვინმე იპოვოს" **I კორ. 4,2**; „გულსმოდგინებაჲ არს საძიებელი" **მ. ცხ. 37v**. იხ. ძიება; შდრ. ჭელით-საძიებელი.

**საძირკუ(ვ)ელ-ი** საფუძველი: „საძირკუელი იგი საყდრისაჲ მის აღაშენა სახლსა მას უფლისასა" **O, IV მფ. 16,18**; „წყევამან დედისამან აღმოფხურის საძირკუველითურთ" **O, ზირ. 3,11**; „ვინ არს კაცი, რომელსა ჰნებავს შენებაჲ ტაძრისაჲ თჳნიერ საძირკუველისა?!" **მ. სწ. 177,24**. იხ. ძირკუ-.

**საძლეველ-ი** მომრევი: „არავინ პოვა ჩუენ შორის უფრო ადვილად საძლეველი შენსა" **ბალ. 103,22**; „ჯუარი საძლეველი არს ეშმაკთაჲ" **მ. სწ. 218,35**. იხ. ძლევა.

**საძნაურ-ი** სამწუხარო: „უჳმს მგლოვარესა, რაჲთა ყოველსავე საძნაურსა და ჭირვეულსა გონებდეს" **მ. ცხ. 100r**; „უკუეთუ შეგემთხჳოს შენ საქმე საძნაური, ნუ აბრალებ კაცთა" **მ. სწ. 158,26**; „სიკუდილი არა საძნაურ არს ჩუენ თანა" **ბალ. 17,9**. იხ. ძნ-.

**საძო(ვ)არ-ი** საძოვნელი: „შევიდეს და გამოვიდეს და საძოვარი პოოს" **ი. 10,9**; „იყოს მრავალ ჟამ საძოვრად" **I, ეხ. 27,10**; „იყოს... საძოვარ ცხოვართა და დასათრგუნველ ზროხათა" **I, ეხ. 7,25**; „იგლოვდეს საძოვარნი სამწყსოთანი" **O, ამოს 1,2**; „იყოს დაბნება... საძოვარ მწყემსთა" **I, ეხ. 32,14**; „სიტყუამან მათმან ვითარცა სრსულმან საძოვარი პოვის" **II ტიმ. 2,17**; „ყოველნი ერთსა საძოვარსა ვძოთ" **მ. სწ. 106,11**; „საძოარი სამწყსოთაჲ მოაკლდა" **A—92,318**. იხ. ძოვნა.

**საძულელ-ი** «საძაგელი», «სიძულილი», საძულველი, «მოძულებული»: „საძულელ არიან ღმრთისა" **O, სიბრძ. სოლ. 14,9**; „საძულელ არს უფლისა" G,—„საძაგელ არს იგი უფლისა" pb., **II შჯ. 17,1**; „სიტყუათა საძულელითა მომძულეს მე" ჺ,—„სიტყუთა სიძულილისაჲთა მომიცვეს მე" ჳ, **ფს. 108,3**; „ერთი მათგანი საძულელ (მოძულებული G)" pb., **II შჯ. 25,11**; „მეშინის, ნუუკუე... საძულელ ვიქმნე თქუენ წინაშე" **მ. სწ. 260,29**; „ვ ყვენით... საწუნელ და საძულელ მათდა" **ი.-ე. 52,5**. იხ. ძულება.

**საძურომელ-ი** «საცთომელი»: „იყვნენ გზანი მათნი ბნელ და საძურომელ (საცთომელ ჳ)" **ფს. 34,6**. იხ. ძურომა.

**საწადელ-ი** «თნევა», სასურველი: „საწადელ არს წინაშე თუალთა ჩემთა" G,—„იგი სთნავს თუალთა ჩემთა" M, **მსჯ. 14,3**; „საწადელო დაო ჩემო" **ფლკტ. 149,21**; „ვისწრაფოთ... მწევნად საწადელსა ჩუენსა ქრისტესა" **მსკ. 51,14**; „აღახუნეს საწადელნი იგი ნაწილნი მისნი" **სჯკ. 83,6**; „რავდენ საწადელ არნ ხილვაჲ ზღუაჲ" **ბ. კეს.-ექუს. დღ. 61,4**; „სიკუდილი... საწადელ არს (ჩუენ თანა)" **ბალ. 17,10**. იხ. წადილი.

**საწამებელ-ი** სამოწმებელი, მოწმობისა; სამარტვილე, მოწამის სახელობის ეკლესია: „მოსცა მას ზედა პატივი იგი სამეფო და საწამებელნი" **M, II ნშტ. 23,11**; „საწამებელი წიგნი აქუს თქუენდა მიმართ" **II კორ. 3,1**; „აღაშენნა მათ ზედა საწამებელნი" **ოხკ. 18,8**; „დავსხნენ საწამებელსა შინა დიდითა პატივითა" **H — 341,564**. „საწამებელად მათდა" **მთ. 8,4**. იხ. წამება.

**საწანგრო** სახარაზო: „სპარიკონომოსთაჲ და საწანგროჲ...—ესე იკონომოსსა განსაგებელნი იყვნეს" **ი.-ე. 43,31**.

**საწარმართო** წარმართული: „დასწერდენ... ელენურებსა სიტყუებსა, რომელ არს საწარმართოჲ" **მ. ცხ. 32v**. იხ. წარმართი.

**საწდე** საღვინე: „აღუვსით ეშმაკსა საწდე" **O, ეს. 65,11**. იხ. წდევა.

**საწევნელ-ი** შესაწევარი, საჩუქარი, ძღვენი: „მიაწჳა ყოველნივე საწევნელითურთ" **რიფს. 163,23**. იხ. წევნა.

**საწელიწდო** წლისა: „თარგმნა უკუე... სჳნაქსარი საწელიწდოჲ უმცროჲსი" **ი.-ე. 29,34**. იხ. წელიწადი.

**საწერელ-ი** კალამი, საწერი იარაღი ან მასალა: „დაწერე მას ზედა საწერელითა კაცისაჲთა" **I, ეხ. 8,1**; „საჭმარ იყო მუნ ქარტაჲ და მწიგნობარნი და საწერელნი" **მრთ. S, ოქრ.-გურიტ. 230,8**; „ნებაჲ კაცისაჲ ვითარცა ფიცარი არს საწერელი" **მ. სწ. 310,24**; „ენაჲ ჩემი ვითარცა საწერელი მწიგნობრისა ჭელოვნ საჲ" **ფს. 44,2**. იხ. წერა.

**საწერტელ-ი** საჩხვლეტელი: „რაჲთა არა აღვამაღლო, მომეცა მე საწერტელი ჴორცთაჲ" **II კორ. 12,7**; „საწერტელისა მას წილ ლერწჳსა, რომელ დაწერტე ჩუენთჳს, ჩუენ სრული იგი ცხორებაჲ" **თომა მოც. 15,3**; „ვითარცა საწერტელი სახლსა ზედა იუდაჲსსა" **O, ოვსე 5,12**; „ფსალმუნთა მათ თქუმაჲ ფრიად საწერტელ ექმნების ეშმაკთა" **ლიმ. 130,12**. იხ. წერტა.

**საწესო** ელემენტი, ნივთი: „მეყსეულად საწესონი ცვლნა" **მრთ. D ოქრ.-პეტრე და ელია 317**. იხ. წესი.

**საწვალ-ი**: „ყოველს ვინ მისცემნ ვიდრე საწვალადმდე და ნემსადმდე" **ი.-ე. 39,1**. იხ. წვალება.

**საწიგნე** წიგნთსაცავი: „ჰპოვე წიგნი ესე ჰინდოთა საწიგნესა" **ბალ. 3,9**. იხ. წიგნი.

**საწინა(ჲს)წარმეტყუელო** წინასწარმეტყველისა, წი-

---

* წყარო ფანქრითაა მიწერილი, ციტატისთჳს ადგილია დატოვებული (რედ.).

ნასწარმეტყველთა წიგნები: „მაქუს ჩუენ უმტკიცჱსი საწინაწარმეტყუელოჲ სიტყუაჲ“ **II პეტრე 1,19;** „(მასცეს ლავრასა) საწინაჲსწარმეტყუელოჲ და მაკაბელთაჲ“ **ი.-ე. 22,30.** იხ. წინაწარმეტყუელი.

**საწირავ-ი** ჭურჭელი, რომლითაც შესწირვენ: „დაჰბურონ... პანაკები და ციცხუები და ფიალები და საწირავები, რომლითა შესწირვენ“ G, **რიცხ. 4,7.** იხ. წირვა.

**საწმართულ-ი** «პერიკნიმი»: „კაცნი ესე შეიკრნეს ნიფხავ-კუართითურთ მათით და ვარშამანგით და საწმართულით“ I,—„მამრნი იგი შეიკრნეს სარავარებისა თანა მათისა და ტაარებისა და პერიკნიმებისა“ pb., **დან. 3,21.**

**საწმის-ი** მატყლი: „დავდვა საწმისი ერთი მატყლისაჲ კალოსა ზედა“ O, **მსჯ. 6,37;** „გარდამოჰჴდეს, ვითარცა წჳმაჲ საწმისსა ზედა“ **ფს. 71,6.**

**საწნეხელ-ი** «ტაგარი», «მარი», საწნახელი; საწყაული: „ქმნა მას შინა საწნეხელი“ DE,—„აღმოთხარა მას შინა ტაგარი“ C, **მთ. 21,33;** „ასი საწნეხელი ზეთისაჲ“ DE,—„ასი მარი ზეთი“ C, **ლ. 16,6;** „ვითარცა მესთუელემან აღავსე საწნეხელი“ **ზირ. 30,17;** „ღჳნოჲ იყო საწნეხელთა შინა შენთა“ I, **იერემ. 48,33;** „რამეთუ წნეხდეს საწნეხელსა შაბათსა“ O, **ნეემ. 13,15.** იხ. წნეხა.

**საწოლ-ი** «სარეცელი», «სასუენებელი», ლოგინი; ბუდე; გომი, ბოსელი: „ყოველი საწოლი, რომელსა დაწუვეს მას ზედა თესლმდინარე იგი, არაწმიდა იყოს“ pb.,—„ყოველი სარეცელი...“ G, **ლევიტ. 15,4;** „ნუსადა ტახტსა ზედა ზის საწოლსა შინა სახაფხულოსა“ G,—„ნუუკუე საჯდომელსა ჯდეს განშორებულად სასუენებელსა მისსა“ pb., **მსჯ. 3,24;** „აჰჴედ საწოლსა მამისა შენისასა“ O, **დაბ. 49,4;** „უშჯულოებაჲ იზრახა საწოლსა ზედა თჳსსა“ **ფს. 35,5;** „საწოლსა ნაშობთა ასპიტთა საჴელი დასდვას“ O, **ეს. 11,8;** „ვითარცა სამწყსოჲ შორის საწოლსა მათსა“ O, **მიქ. 2,12.** იხ. წოლა.

**საწონ-ი, საწონელ-ი** «სასწორი»: „იქმნა საწონი საყურთა ოქროჲსათაჲ“ G,—„იყო სასწორი საყურებისა მის ოქროჲსა“ pb., **მსჯ. 8,26;** „სასწორი განვადიდოთ და ვქმნეთ საწონელი ცრუჲ“ O,—„განვადიდებდით საწონი და ქმნად სასწორი უსამართლოჲ“ G, **ამოს 8,5.** იხ. წონა.

**საწონელ-ი** მსახური, თანამგზავრი: „მნათობთა ცისათა, საწონელთა სოფლისათა, ღმრთად ჰგონებდეს“ O, **სიბრძ. სოლ. 13,2.**

**საწუეთ-ი:** „საწუეთთა გამოაძიან კაცი დღეთა ზამთრისათა“ O,—„წუეთი განსდევნის კაცსა დღესა შინა ზამთრისათა სახლისაგან მისისა“ pb., **იგ. სოლ. 27,15.** იხ. წუეთი.

**საწუთრო, საწუთო** დროებითი, წარმავალი; სააქაო, წუთისოფელი: „ძირი არა აქუნ გულსა თჳსსა, არამედ საწუთრო არს“ **მთ. 13,21;** „ნუ იყოფინ შენდა ღმერთ საწუთრო“ **ფს. 80,10;** „არა თუ საწუთროჲსა ამის სიკუდილისაგან ვივლტით“ **რიფს. 165,31;** „საწუთოთა თჳს და წარმავალთა განჰჴლევს თავსა თჳსსა“ **მ. ცხ. 40v;** „მოგჳძაცევიეს ესე მსოფლიონად და საწუთროდ“ **მ. ცხ. 21v;** „საწუთროჲსა ცხორებაჲ შენი განსრულებულ არს“ **მ. სწ. 99.18;** „ამასცა საწუთროსა უშფოთველი ცხორებაჲ აღასრულოთ და საუკუნესა მას მომავალსა ცხორებაჲ საუკუნოჲ დაიმკჳდროთ“ **ი.-ე. 26,33;** „შეგცოდეთ, ვითარცა კაცთა საწუთროჲსათა და სოფლის-მოყუარეთა“ **შუშ. XVI 21.** იხ. წუთი.

**საწუნე** რისგანაც ან სადაც წვნიანი საჭმელი კეთდება: „უფროჲსი სათესავი მთასა შინა იქმნებოდა თოჴითა: საწუნე და დიკაჲ...“ **ი.-ე. 42,8;** „მსგავს არს იგი ძაღლსა, რომელი საწუნედ ლოკად მივიდის“ **მ. სწ. 303,18.** იხ. წუენი.

**საწუნელ-ი** საძაგელი, უღირსი, შეურაცხი, მონა; «ჴელის-ქუეშე», «ჴელისა ქუეშედი», არად ჩასაგდები: „არა ჰღირთ საწუნელისა მას განკითხვისა“ **I კორ. 6,2;** „იყვნეთ უგზო და საწუნელ და საწყევარ“ O,—„იყვნეთ უვალად და ჴელის-ქუეშებ და საწყევარად“ pb., **იერემ. 42,18;** „მიგეც შენ წარმართთა საწუნელად შორის კაცთა“ O, **იერემ. 49,15;** „მისცნა იგინი საწუნელად ყოველთა მეუფებათა გარემოთა ჩუენთა“ I,—„მისცნა იგინი ჴელისა ქუეშედნი ყოველთა მეფობათა გარემოჲსთა ჩუენთა“ pb., **ბარ. 2,4;** „ვიყვენით... საწუნელ და საძულელ მათდა“ **ი.-ე. 52,5.** იხ. წუნება.

**საწუნელება** შეურაცხყოფა, უპატიობა: „ჩემდა საწუნელება არს“ **I კორ. 4,3.** იხ. საწუნელი.

**საწურველ-ი** საწურავი, ქაფქირი: „საწურველნი და სასანთლენი და სფარნი და ჭაშაკები... წარიღო ყოველი მატიკარანმან მან“ I,—„საწჳვენი და სასანთლენი და სარფარნი და ჭაშაკები.... წარიღო მატიკარანმან O,—„საწურველები და სასანთლეები და სამსხუერპლოები და ტაბაკები... მიიხუნა მთავარქონდაქარმან“ pb., **იერემ. 52,19.** იხ. წურვა.

**საწუხელ-ი:** „მყვანას ჩუენ საიდუმლოდ საწუხელნი და კაცთა წინაშე საწადელნი“ **მ. სწ. 274.7.** იხ. წუხება.

**საწჳვე** «ნიფხავი»: „ანთრაკები გამოსაქანდაკებელად სამკართათჳს და საწჳვეთა“ O, **გამოსლ. 25,7;** „შეიმოსოს მღდელმან... საწჳვენი სელისანი, შეიმოსნეს გარემოჲს სხეულსა თჳსსა“ G,—„ნიფხავი შეიმოსოს სხეულთა მისთა“ O, **ლევიტ. 6,10.** იხ. წჳვი.

**საწჳმარ-ი** მოსასხამი წვიმისაგან დასაცავად; „რომელთა ძმათა აქუნდა საწჳმრები, მოლხინებით შთამოვიდეს მონასტრად“ **ი.-ე. 33,9.** იხ. წჳმა.

**საწყალ-ი** საცოდავი, საბრალო: „საწყალ არიან წარმართნი“ **ფლკტ. 155,22;** „ცხოვარი იგი ქრისტჱსი ნამგლევ იქმნა და უფროჲს ამისსა საწყალ იქმნა“ **ბ. კეს.-40-თჳს 121.7.** იხ. წყალობა.

**საწყალობელ-ი** შესაბრალისი, შესაცოდებელი; „ჴმაჲ საწყალობელი ისმა სიონს“ O, **იერემ. 9,19;** „საწყალობელ არიან... რომელთა მოსცხრა დაცემაჲ შენი“ I, **ბარ. 4,31;** „საწყალობელითა ცრემლითა ითხოვდა“ **ფლკტ. 140,21;** „საწყალობელ იქმნა უბადრუკი ვარსქენ“ **შუშ. II 16;** „პოვა ვინმე საწყალობელი, სახითა მონაზონი, და აღძრა იგი მოკლვად წმიდისა მის“ **ი.-ე. 46,6.** იხ. წყალობა.

**საწყაულ-ი** საწყაო, საზომი: „რომლითა საწყაულითა მიუწყოთ, მოგეწყოს თქუენ“ **მთ. 7,2;** „გარდაუწყო მას ექუსი საწყაული ქრთილი“ O, **რუთ 3,15;** „წყალსა საწყაულით და განრყუნილებით სუმიდენ“ O, **ეზეკ. 4,16;** „შთაისხას თითოეულმან მათგანმან ორ ანუ თუ სამ საწყაულ“ **ი. 2,6;** „იფქლი ასი საწყაული, ეგრეთვე ღჳნოჲ და

ზეთი... მიიღედ" I, I ეზრა 8,22; „შეჰრთო იგი (ცომი) ფქვილსა სამსა საწყაულსა" ლ. 13,21; „მოიღო... ორი საწყაული ლჳნოჲ" O, I, მფ. 25,18; „საწყაული ერთი ზეთისაჲ" M, ლევიტ. 14,10.

**საწუდობილე** მონასტერი: „პოვეს ჰრომეს ქალაქსა საწუდობილე ერთი ქალწულთა" იხ. წუდა.

**საწყევარ-ი** «საწყეველი»: „საწყევარ (საწყეველ I) იქმნა ტაძარი" O, ეს. 64,10. იხ. წყევა.

**საწყე(ვ)ო** «საწყაული», საწყაო: „არა იყოს სახლსა შინა შენსა საწყეოჲ და საწყეოჲ დიდი და მცირე" G,—„ნუ იყოფიან სახლსა შენსა ორი საწყაული: ერთი დიდი და ერთი კნინი" M, II შჯ. 25,14; „მეოთხედი საწყეოჲსა ლჳნისაჲ" G, ლევიტ. 23,13; „შეწიროს ძღუენი მისთჳს მეათედი საწყევოჲსაჲ ფქვილი ქრთილისაჲ" G, რიცხ. 5,15; „მოიღოს მღდელმან საწყევოჲსაგან ზეთისა" G, ლევიტ. 14,15; „აღიღეთ საწყეოჲ ლჳნოჲ" მ. ცხ. 381v. იხ. წყვა.

**საწყინელ-ი, საწყინო** მოსაბეზრებელი, მოსაწყენი: „გინებაჲ მათი სმენად საწყინელ (არნ)" O, ზირ. 27,16; „სიტყუათა საწყინელთა ასმენნ" O, ზირ. 29,6; „რაჲთა არა... საწყინო ვიქმნნეთ მკითხველთა და მსმენელთა" ი.-ე. 22,17; „არა საწყინელ გექმნეს შენ ურცხჳნოებაჲ იგი მისი" O, ზირ. 22,16. იხ. წყენა.

**საჭაბუკო** ჭაბუკისა*. იხ. ჭაბუკი.

**საჭამ-ი** საჭმელი: „დაასხთ ყოველი ხე საჭამი" M, ლევიტ. 19,23. იხ. ჭამა.

**საჭამად-ი** «საჭმელი»: „რომელი საჭამად იყოს თქუენდა" G,—„რომელი არს მისა საჭმელ" O, ლევიტ. 11,39; „მენაკეთა მათ მისი უფროჲს სწადოდა ხილვაჲ ვიდრელა წინა-დაგებულისა საჭამადისაჲ" Ath.—11,52r. იხ. ჭამა.

**საჭე** ფრთა ნავისა: „მოიქცევიან მცირისაგან საჭისა" იაკ. 3,4; „ბასაანით გიქმნნეს შენ საჭენი შენნი" O, ეზეკ. 27,6; „დავინთქნეთ, უკუეთუ საჭე იგი სიმართლისაჲ გაუტეოთ" Ath.—12, 234v; „უკუეთუ დაუტეოს საჭე იგი და ანკჳრაჲ სიმართლისაჲ" მ. ცხ. 294v; „ჯდა საჭეთა ზედა ნავისათა და ჰმართებდა ნავსა" H—341,78. იხ. ბჭე.

**საჭეთ-მპყრობელ-ი** მენავე: „კეთილად ჰმართებდეს საჭეთ-მპყრობელი იგი გონებაჲ ნავსა მას სულისასა" მ. ცხ. 79v. იხ. მპყრობელი.

**საჭირველ-ი** ძნელი, ვიწრო, მჭიდრო: „იწრო არს ბჭჱ და საჭირველ გზაჲ" მთ. 7,14; „გზაჲ იგი იწროჲ და საჭირველი" მ. ცხ. 337v. იხ. ჭირვება; შდრ. საჭირო.

**საჭირო** აუცილებელი; ძნელი: „საჭიროჲ.. საჴმარი ჴორცთაჲ" მ. ცხ. 38v; „საჭიროდ სამე უჴმს ძმასა ამას" მ. ცხ. 65v; „უკუეთუ საჭიროჲ რაჲმე საქმე იყვის, იდუმალ დაჩურჩნიან" ი.-ე. 37,25; „საჭიროთა და იწროთა გზათა ავლინებდეს კაცთა" ბალ. 73,13. შდრ. საჭირველი.

**საჭიროება** აუცილებლობა, მოთხოვნილება: „წარჰვლიან ვინ მიერ საჭიროებისათჳს ჴორცთაჲსა" მ. ცხ. 211v; „საჭიროებაჲ იგი საეშმაკოჲ არს" მ. ცხ. 77r. იხ. საჭირო.

**საჭმელ-ი** (საჭმლისა) «ჭამადი», «საჭამადი», «საჭამი»: „მე საჭმელი მაქუს ჭამად" C,—„მე ჭამადი მაქუს ჭამად" DE, ი. 4,32; „შეშჭამენ ერსა ჩემსა ვითარცა ჭამადსა (საჭმლებრ Ꮭ)" Ꮯ, ფს. 13,4; „დაასხათ ყოველი ხე საჭმელი" pb.,—„დაასხთ ყოველი ხე საჭამი" G, ლევიტ. 19,23; „რომელი არს მისი საჭმელ" O,—„რომელი საჭამად იყოს თქუენდა" G, ლევიტ. 11,39; „საჭმელი საზრდელისა ვერ ჴელ-ეწიფების მიღებად" O, იობ 33,20; „აჭამებდა მათ მცირედ რასმე საჭმელსა" ანდ.-ანატ. 223, 28; „საჭმელი და კუერთხი, ტჳრთი—ვირსა" O, ზირ. 30,25; „არცა საჭმელი რაჲ მიიღის" შუშ. XIV 12; „ნუკვეულნი საჭმლითა და სასუმლითა" მ. სწ. 48,20. იხ. ჭამა.

**საჭურველ-ი** «ჭურჭელი», «ჭური», იარაღი, შეჭურვილობა, აკაზმულობა: „კაცნი, რომელთა ემოსა საჭურველი ბრძოლისაჲ" M,—„კაცნი მორტყმულნი ჭურჭლებითა საბრძოლითა" G, მსჯ. 18,12; „ვითარცა საჭურველითა, სათნოებითა შენითა გჳრგჳნოსან მყვენ ჩუენ" Ꮯ,—„ვითარცა ჭურითა სათნოებისაჲთა გჳრგჳნოსან მყვენ ჩუენ" Ꮭ, ფს. 5,13; „საჭურველ მეცნიერების არიან ბაგენი ბრძენთანი" O, იგ. სოლ. 14,7; „აღიღეთ საჭურველი და ფარი და მოვედით ბრძოლად" I, იერემ. 46,3; „შეიმოსე ყოვლად საჭურველი იგი ღმრთისაჲ" ეფეს. 6,11; „მაქმას დადვას საჭურველი თჳსი" I, ეს. 10,28; „მოვიდა მუნ... საჭურველითა" ი. 18,3. იხ. ჭური.

**საჭურველთა აღმღებ-ი** «ნიჟორგარი»: „ჭმა-ყო მსწრაფლ ყრმისა მიმართ, აღმღებისა საჭურველთა მისთა" G,—„ჰრქუა მონასა თჳსსა, ნიჟორგარსა მისსა" pb., მსჯ. 9,54. იხ. ჭური.

**საჭურის-ი** გამოსაჭურისებული, დაკოდილი: „არიან საჭურის, რომელნი დედის-მუცლითგან იშვნეს ეგრეთ" C, მთ. 19,12; „არა შევიდეს საჭურისი და ასოკუეთილი ეკლესიად უფლისა" G, II შჯ. 23,1; „ვითარცა საჭურისმან-ლა შეიტკბის ქალწული და კუნესინ" ზირ. 30,21. იხ. 9,54. იხ. გამოსაჭურისება.

**საჭურისთ-მთავარ-ი**: „ევედრა საჭურისთ-მთავარსა მას" O, დან. 1,8. იხ. მთავარი, მთავარსაჭურისი.

**საჭურჭლე** ჭურჭლისა: „უჩუენა მათ... სახლნი საჭურჭლენი" O, IV მფ. 20,13; „კაცი, რომელი შევიდის საჭურჭლესა თჳსსა, რომელსა შინა არიედ კოკანი, ლჳნითა სავსენი და ზეთითა" H—622,17v. იხ. ჭურჭელი.

**სახარება** ხარება; ოთხთავი: „სახარებაჲცა კეთილი მოაქუნდეს" O, II მფ. 18,27; „სახარებამან კეთილმან ახარის მას" O, იგ. სოლ. 12,25; „სიტყუაჲ სახარებისაჲ მიართუა მოყუასთა მათ" რიფს. 174,2; „ქადაგებდა სახარებასა სასუფეველისასა" მთ. 4,23; „მათჱს თავსა სახარებასა წერილ არს" მრთ. S. კ. იერ.-ალდგ. 169,4. იხ. ხარება.

**სახარულ-ი** «სიხარული», მხიარულება: „სახარულო ჩემო" Ꮯ,—„სიხარულო ჩემო" Ꮭ, ფს. 31,7; „სახარულ ვექმენ მტერთა" მ. ცხ. 143r.

**სახარულევან-ი** გახარებული: „ვითარცა დედაჲ, შვილთა მიერ სახარულევანი" ფს. 112,9. იხ. ხარება.

**საჴე** «ჴატი», პირისახე, გამოსახულება, მსგავსება, შესახედაობა, ფორმა, ბუნება, მაგალითი, ნიშანი,

* განმარტების შემდეგ ადგილი დატოვებული (რედ.).

იგავი, ნიმუში: „მსგავსად სახისა (ხატისა)“ **საქ. მოც. 7,44**; „სახე ერთ მიგეც თქუენ“ **ი. 13,15**; „მიწერა წიგნი, რომელსა წერილ იყო სახჱ ესევითარი“ **საქ. მოც. 23,25**; „მსცა... სახე ტაძრისა და სახლისა მისისა“ M, **I ნშტ. 28,11**; „არცა სახჱ ჯუარისაჲ მას ზედა აღდგა“ **ლონგ. 191,5**; „შეიცვალა სახედ მწყემსისა“ **ატმ. 109,13**; „სახჱ არს ესე წინანდელისა მის კაცისაჲ“ **ფლპ. მოც. 9,27**; „შეიმოსა სახჱ მონაზონებისაჲ“ **მ. ცხ. 268v**; „რებეკა სახჱ ეკლესიისაჲ ითქუმის“ **იპ. რომ.-კურთხ. ისაკ და იაკობ. 14,11**; „ოდესმე ანგელოზისა სახედ გამოჩნდის იგი“ **თეკლა 92,20**; „განიშორე მკეცობისა იგი სახე“ **ფლპ. მოც. 3,30**; „სამი სახჱ არს ლომისაჲ“ **ფიზ. II 13**; „ჰყოფდა სახესა წმიდისა ჯუარისასა“ **ფლკტ. 141,9**; „ორი სახე მროწეულაკები“ **II ნშტ. 4,13**; „სახჱ გჳჩუენა მამისაჲ და ძისაჲ“ **იპ. რომ.-კურთხ. ისაკ და იაკ. 76,4**; „მსგავსად მისვე სახისა“ **შუშ. XVII 6**. იხ. ბადის-სახე, ერთსახე, ერცახე, თითო სახე/თჳთო სახე, თითოსახეობა, მრავალსახე, მროწლის-სახე, ნათლის-სახე, ნიგუზის-სახე, სხუასახე, ქოთნის-სახე, ხერხის-სახე.

**სახებოროტება** «ბოროტგანზრახვა»: „უწინარეს დაცემისა (ძლჳნ) სახებოროტებაჲ“ O,—„უწინარეს დაცემისა (წინა უძლჳნ) ბოროტგანზრახვაჲ“ pb., **იგ. სოლ. 16,18**. იხ. ბოროტება.

**სახედ დადება** ნიმუშად გახდომა: „ხოლო ესე... სახედ დავიდევ თავისა ჩემისა“ **I კორ. 4,6**, იხ. დადება.

**სახედველ-ი** თვალი: „უცებ ხარ შენ, მეფე, სასმენელთაგან და სახედველთაგან“ **ფლკტ. 152,18**; „სახედველნი მისნი ცუდ ქმნილ არიან“ **მ. სწ. 193,28**. იხ. ხედვა.

**სახედ მიცემა** ნიმუშად მიცემა: „თავნი თჳსნი სახედ მიგცნეთ თქუენ“ **II თეს. 3,9**. იხ. მიცემა.

**სახეველ-ი** კალმის სათლელი, «საჭრელი»: „მოხიის მეფემან სახეველითა მწიგნობრისაჲთა და შთააგდის ცეცხლსა, რომელი იყო კერაკსა ზედა“ O,—„მოჰკუეთდის მათ საჭრელითა მწიგნველისაჲთა და შთააგდებდის ცეცხლსა, კერაკსა მას ზედა“ pb., **იერემ. 36,23**; „იხილა სახეველი და აქო იგი, და არა უტევა ბერმან გამოსლვად, ვიდრემდის წარიღო სახეველი იგი“ **მ. ცხ. 378r**; „პავლეს სახეველი აქუნდა და ტყავსა ხევდა“ **მ. სწ. 87,4**. იხ. ხევა.

**სახეკეთილობა** «ძლიერება»: „სიცოცხლჱ და სახეკეთილობაჲ უმჯობჱს არს ყოვლისა კეთილისა ოქროჲსა“ O,—„სიმრთელე და ძლიერება უმჯობეს არს ყოვლსა ოქროსა“ pb., **ზირ. 30,15**. იხ. კეთილობა.

**სახელ-ი** წოდება: „სახელითა შენითა ვწინაწარმეტყუელებდით“ **მთ. 7,22**; „არარას სარგებელ არს მკურნალი სახელით, რომელმან ვერ შეუძლის განდევნად სალმობაჲ“ **მ. სწ. 157,21**; „სახელით იაროს“ DE,—„რომელსა სახელი ერქუა იაჲროს“ **მრ. 5,22**; „რაჲ არს სახელი შენი?“ **ლ. 8,30**; „წარვწყმიდო სახ[ე]ლი მისი, ნეშტი და ნათესავი“ I, **ეს. 14,22**; „შევიშურვო სახელისა (სახლისა O) ჩემისა წმიდისა“ I, **ეზეკ. 39,25**; „რაჲ არს სახელი ძისა მაგის შენისაჲ?“ **ფლკტ. 154,1**; „განთქუან სახელი თქუენი, ვითარცა ბოროტთაჲ“ **ლ. 6,22**; „მამისაგან სახელით ვარდან და სიყუარულით სახელი მისი შუშანიკ“ **შუშ. I, 10**. იხ. გარდასახელება, მრავალსახელი.

**სახელ-ი** იხ. სახლი.

**სახელბოროტ-ი** ცუდსახელიანი: „სახელბოროტმან სარცხჳლი და კდემაჲ დაიმკჳდრის“ O, **ზირ. 6,1**. იხ. ბოროტი.

**სახელგანთქუმულ-ი** სახელოვანი, სახელგანთქმული: „იყო იგი სახელგანთქუმულ დიდად“ **მ. ცხ. 143r**. იხ. განთქუმული.

**სახელ-დება, სახელის-დება** წოდება, «რქუმა»: „რაჲძი უნდეს სახელის-დებად მისა?“ DE,—„რაჲ-მე უნდეს სახელი რქუმად მას?“ C, **ლ. 1,62**; „სახელსა შენსა სახელ-ვსდებთ მარადღე“ **რიფს. 174,14**.

**სახელ-დება** დასახელება: „აღიხილნე იგინი სახელ-დებით“ G, **რიცხ. 4,27**.

**სახელდებულ-ი** წოდებული: **ფლკტ. 133,20**; „არა ყოველი, რომელი სახელდებულ არს წინამძღუარად, იგი არს წინამძღუარი ჭეშმარიტი“ **მ. სწ. 82,3**.

**სახელდიდ-ი** დიდი სახელის პატრონი: „სახელდიდო უფალო“ I, **იერემ. 32,19** იხ. დიდი.

**სახელის-დება** სახელწოდება, დარქმევა: „სახელისდებასა წმიდათასა ნუ დაეჩუევი ფიცად“ O, **ზირ. 23,10**.

**სახელო(ვ)ან-ი** სახელგანთქმული: „გყო შენ სახელო(ვ)ან და საქადულ და დიდებულ“ G, **II შჯ. 26,19**; „მუნ იშვნეს გმირნი სახელოვანნი“ O, **ბარ. 3,26**; „მთავრობასა გრიგოლ მამკუენენისა, სახელოვანისა სომეხთა პატრიკისათა“ **დ. დ. 125,16**; „თქუენ კაცნი ხართ სახელოანნი და ჩუენ კაცნი ვართ გლახაკნი“ **ი.-ე. 40,31**. იხ. სახელი.

**სახელოვნება** «სახელი»: „სახელოვნებაჲ დაუტეოს“ O,—„სახელი დაუტეოს“ pb., **ზირ. 39,15**. იხ. სახელოვანი.

**სახელ-ყოფა** «წოდება»: „იყო მუნ... სახელ-ყოფად (წოდებად L) პირველად ანტიოქიას შინა მოწაფეთა მათ ქრისტეანებად“ **საქ. მოც. 11,26**. იხ. ყოფა.

**სახეობა** იხ. სახე; შდრ. თითოსახეობა.

**სახეობა** იხ. სახიობა.

**სახერამ-ი** სახლი (?): „დაედვა სახერამსა კერპთა თჳსთასა“ O, **I ეზრა 2,10**.

[**სახერველ-ი**] იხ. ხერვა; შდრ. ნავის-სახერველი.

**სახეტკბილობა** «მოწყალება»: „ნუ აზრახებ... კაცსა უწყალოსა სახეტკბილობისათჳს“ O,—„ნუ თანა-ეზრახები... უწყალოსა თანა მოწყალებისათჳს“ pb., **ზირ. 37,13**. იხ. ტკბილი.

[**სახვა**] იხ. გამოსახვა.

**სახიერ-ი** «ქველის-მოქმედი», კეთილი, კეთილის მოქმედი, ტკბილი: „მოძღუარო სახიერო“ DE,—„მოძღუარ ქველის-მოქმედ“ C, **მრ. 10,17**; „ცოლი იგი მისი იყო სახიერ გონებითა და კეთილ ხილვითა“ O, **I მფ. 25,3**; „არავინ არს სახიერ, გარნა მხოლოჲ ღმერთი“ **ლ. 18,19**; „რომელმან პოვა ცოლი სახიერი, პოვა მადლი“ O, **იგ. სოლ. 18,22**; „გულითა კეთილითა და სახიერითა ისმინიან სიტყუაჲ“ **ლ. 8,15**; „სახიერ არს უფალი“ I, **იერემ. 33,11**; „სახიერი იგი არს, რომელმან შემცოდებელსა მიუტეოს“ **მ. სწ. 203,17**. იხ. უსახური.

**სახიერება** სიკეთე, კეთილის-მოქმედება, სიმშვიდე,

მოწყალება: „შეიყუარა მან უსჯულოებაჲ უფროჲს სახიერებისა“ **ფს. 51,5**; „ზრახვიდით უფლისათჳს სახიერებით“ **O, სიბრძ. სოლ. 1,1**; „ქადაგებს სახიერებასა ღმრთისასა“ **მრთ. A, ოქრ.-ფერჴ. ბან. 96**; „სახიერებით განიკითხავ“ **O, სიბრ. სოლ. 12,18**; „გლოცავ თქუენ... სახიერებითა ქრისტესითა“ **II კორ. 10,1**; „ვითხოვ სახიერებისაგან თქუენისა, დრო მეცით მე“ **მ. სწ. 99,2**. იხ. სახიერი, სახნიერი.

**სახილავ-ი** დასანახავი: „დაყუდებაჲ სარკე არს ცოდვათა სახილავი“ **მ. სწ. 22,25**. იხ. ხილვა.

**სახილველ-ი** დასანახავი, გამოჩენილი, «თითის საჩუენებელი»; მხილველობა, თეატრი: „ყოველთა საქმეთა... იქმედ სახილველად კაცთა“ **C, მთ. 23,5**; „სახილველ (თითის საჩუენებელ Q) ვექმნენით სოფლისა“ **I კორ. 4,9**; „მოკლა კაცი იგი მეგჳპტელი, კაცი სახილველი, ხუთ წყრთა სიგრძითა“ **I ნშტ. 11,29**; „მოვიღო მითვე სახილველითა“ **მრთ. D, ოქრ.-პეტრე და ელია 313**; „მიიმართეს და მივიდეს ერთბამად სახილველსა მას“ **საქ. მოც. 19,29**. იხ. ხილვა.

**სახილველ-ი** თვალი: „ნუცა მიხედავ სახილველითა შენითა ცუდთა ხილვათა“ **მ. სწ. 157,30**.

**სახილკეთლება** «ქმნულკეთილობა», სილამაზე: „განსრულებულ იყო შუენიერებითა და სახილველებითა“ **O**,—„განსრულებულ იყავ შუენიერებასა შინა, ქმნულკეთილობასა შინა“ **pb., ეზეკ. 16,14**. იხ. სახილველი.

**სახიობა** «ჴმანელობა», გალობა: „ფრიად სახიობდ“ **O**,—„მრავლად ჴმანელობდ“ **pb., ეს. 23,16**; „სახიობენ სახიობასა ჴმითა ტკბილითა“ **ფიზ. XVI 7**.

**სახიობა** «სიხარული», «აღმობგერება», მუსიკა, გალობა: „უძიოუფალსა ჩუენსა კაცი ერთი, რომელმან იცოდის სახიობაჲ გალობათაჲ უფლისათაჲ ქნარითა“ **O, I მფ. 16,16**; „ესმა ჴმაჲ სახიობისაჲ და პარით მემღერთაჲ“ **C**,—„ესმოდა ჴმაჲ სიხარულისაჲ და განცხრომისაჲ“ **DE, ლ. 15,25**; „იტყოდეთ ჴმითა სახიობისაჲთა შორის მოხარულთასა“ **M**,—„მათხრობად ჴმისაგან აღმომბგერებელისა საშუალ მორწყ ლთაჲსა“ **G, მსჯ. 5,11**; „კეთილად გალობდა სახიობასა უფლისასა მეცნიერებით“ **O, I მფ. 16,18**; „ღჳნომან და სახიობამან ახარიან გულსა“ **O, ზირ. 40,20**; „სახიობაჲ გლოვასა, ვითარცა სიტყჳს-თხრობაჲ უჟამოჲსაჲ“ **O, ზირ. 22,6**; „განმცხრომელნი მრავლითა სახიობითა და ჴმითა ქნარისა და სტჳრისაჲთა“ **მ. სწ. 15,3**; „მე ვსცემდე ვითარცა ფანდურთა ძალსა, თქუენ შერთულითა სახიობითა შეასხემდით“ **H—341,198**. იხ. ხეობა/ხიობა; შდრ. სახეობა.

**სახიობელ-ი** საგალობელი ან მგალობელი, მუსიკოსი, გალობა: „დაიცხრვის სიმრავლე სახიობელთა შენთაჲ და ჴმაჲ შემასმელთა შენთაჲ არღარა ისმეს“ **O, ეზეკ. 26,13**; „ერთბამად აღელო სახიობელი“ **რიფს. 171,34**. იხ. სახიობა.

**სახის-მეტყუელ-ი** ცხოველთა ბუნებრივ ხასიათთა თუ ქცევათა შესახებ მეტყველი, მომთხრობი, ფიზიოლოგი: „თქუა სახის-მეტყუელმან“ **ფიზ. VI 46**. იხ. მეტყუელი.

**სახის-მეტყუელება** იგავი, არაკი: „რომელსა ზედა სახის-მეტყუელებაჲცა შესძინა“ **მ. ცხ. 316r**. იხ. მეტყუელება.

**სახის-მოქმედ-ი** მოქანდაკე: „სახის-მოქმედმან (კერპთამან) თქუა“ **ფლკტ. 151,27**. იხ. მოქმედი.

**სახლ-ი, სახელ-ი** «ვანი», «ტაძარი», სავანე, სასახლე, ოთახი, სენაკი, «სახლეული»: „წარ-თუ-უტევნე იგინი... სახიდ თჳსა“ **C**,—„უკუეთუ განუტევნე... ვანად მათა“ **DE, მრ. 8,3**; „შემიწყნარონ მე სახლებსა მათსა“ **C**,—„შემიწყნარონ მე სახლეულთა მათთა“ **DE, ლ. 16,4**; „გარდამოიყვანა იგი მიერ ქორით სახიდ“ **O, III მფ. 17,23**; „მსგავს არს სახლსა უსართულოსა, რომელი მყას დაირღჳს“ **მ. სწ. 252,29**; „ღმერთმან დაამკჳდრნის ერთს ხენი სახელსა (სახლსა Ղ)“ **Ꞇ, ფს. 67,7**; „ისმინეთ... ყოველთა ტომთა სახლისა ისრაჱლისათა“ **I, იერემ. 2,4**; „მ რომელი ანგაჰრებდეს ანგაჰრობასა ბოროტსა სახელისა თჳსისასა“ **O, ამბ. 2,9**; „სახლი სავსე იყო მამებითა და დედებითა“ **G**,—„ტაძარი იგი სავსე იყო მამებითა და დედებითა“ **pb., მსჯ. 16, 27**; „რომლისა სახლი ეზღ ანვოდა შესაკრებელსა მას“ **საქ. მოც. 18,7**; „მოჰყვანდა იესუ სახლით კაიაფაჲსაჲთ ტაძრად მსაჯულისა მის“ **C, ი. 18,28**; „აჰა ესერა სახე ტაძრისა და სახლისა მისისაჲ“ **M, I ნშტ. 28,20**; „ჰრქუა იაკობ სახლსა თჳსსა“ **O, დაბ. 35,2**; „სახლსა შინა როსკიპთასა დაადგრებოდეს“ **I, იერემ. 5,7**; „მეფე ჯდა სახლსა საზამთროსა თთუესა მეცხრესა“ **I, იერემ. 36,22**.

**სახლად-სახლად** ყოველი სახლის მიხედვით: „მოიბნ კაცად-კაცადმან ცხოვარი სახლად-სახლად ტომებისა მათისამებრ“ **O, გამოსლ. 12,3**.

**სახლითი-სახლად** სახლიდან სახლში: „ნუ მიხუალთ სახლითი-სახლად“ **ლ. 10,7**; „მწარედ ცხორებაჲ არს სახლითი-სახლად სლვაჲ“ **O, ზირ. 29,31**.

**სახლ-ი სარცხჳნელ-ი** საბანელი, ფეხისადგილი: „ყვეს იდგ ლი იგი სახლად სარცხჳნელად“ **O, IV მფ. 10,27**.

**სახლისა კაც-ნ-ი** ოჯახი: „მტერ იყვნენ კაცისა კაცნი სახლისა მისისანი“ **O, მიქ. 7,6**.

**სახლისა ნაშობ-ი** სახლის წული, მსახურის შვილი, ბუში: „სახლისა ნაშობნი მესხნეს მე“ **O, ეკლ. 2,7**. იხ. ნაშობი.

**სახლის-უფალ-ი** «მამასახლისი»: „უკუეთუმცა უწყოდა სახლისა უფალმან“ **DE**,—„უწყოდა თუმცა მამასახლისმან“ **C, მთ. 24,43**. იხ. გარემოსახლე, დასახლეულება, თანა-სახლეულება, მამასახლისი, მამასახლისობა, მსახლობი, სასახლე, ქალ-სახლი, უსახლო.

**სახლაკ-ი** მცირე სახლი: „იხილა რაჲ ესე ევსებია სახლაკით გამო თჳსით“ **თ^ე 553**. იხ. სახლი.

**სახლეულ-ი** «სახლი», «თჳსთაგანი», «ძენი», ოჯახი, ოჯახის წევრები: „იყვნენ მტერ კაცისა (მამასახლისისა DE) სახლეულნი თჳსნი“ **მთ. 10,36**; „სახლეულმან ჴორცთა მისთაგანმან... იჴსნეს იგი“ **pb.**,—„თჳსთაგანმან ჴორციელთა მისთამან... იჴსნას იგი“ **G, ლევიტ. 25,49**; „ჰრწმენა უფალი ყოვლითურთ სახლეულით მისით“ **საქ. მოც. 18,8**; „მიჰყვნეთ ჴელნი თქუენნი, თქუენ და ძეთა

თქუენთა“ G,—„შეხებულ იყვნენ ჴელნი თქუენნი, თქუენ და ყოველნი სახლეულნი თქუენნი“ pb., II შჯ. 12,7; „ნათელ-იღო და მის თანა სახლეულთა ყოველთა“ საქ. მოც. 16,33; „მიბრძანე ჴმნაჲ სახლეულთა ჩემთაგან“ ლ. 9,61; „სახლეულითურთ თანა-ყოფით იყვნეს მონა“ შუშ. IV,24.

**სახლეულ-ი** ოჯახობა, ცოლი: „წარმგზავნიდეს ჩუენ სახლეულებითურთ და შვილით“ საქ. მოც. 21,5. იხ. სახლი.

**სახლეულობა, სახლეულება** სახლში ერთად დგომა, ცხოვრება: „შჯობს სახლეულობაჲ ლომისაჲ და ვეშაპისაჲ, ვიდრეღა არა სახლეულებაჲ დედაკაცისა თანა ბოროტისა“ O, ზირ. 25,23. იხ. სახლეული; შდრ. თანა-სახლეულობა.

**სახლის-წულ-ი** შინ შობილი, მსახურის შვილი, ბუში: „რამეთუ არა მეც თესლი, ამან სახლის-წულმან ჩემმან დამიმკჳდროს მე“ O, დაბ. 15,3; „სახლის-წულნი მისნი და იგინიცა ჭამდენ პურთა მისთა“ G, ლევიტ. 22,11. იხ. წული.

**სახლმდაბრ** შინ: „განიტეხდეს სახლმდაბრ პურსა“ საქ. მოც. 2,46.

**სახნიერ-ი** წყნარი, ნატიფი, ლამაზი, კეთილი, კეთილმოქმედი: „დედაკაცისა სახნიერისაჲ ნეტარ არს ქმარი მისი“ O, ზირ. 26,1; „ნუ განეშორები დედაკაცსა, ბრძენსა და სახნიერსა“ O, ზირ. 7,21; „სახნიერ არიან ჭეშმარიტად და უშურველ“ ვარ. 810; „ესუა ცოლად ქალი სახნიერი“ მ. ცხ. 158v. იხ. უსახნიერესი; შდრ. სახიერი.

**სახრვა** მისნობა კუდიანობა: „რომელთა (გუელთა) მიმართ არა არს სახრვა“ O, იერემ. 8,17; „რომელი სახრვაჲ გრძნეულთაჲ შემძლებელ არს მისა, რომელი-იგი მან თავადმან დააფუძნა?“ ბ. კეს.-ექუს. დღ. 94,16. იხ. მსახრვალი.

**სახუარბლე** ხორბლის საცავი, ბეღელი: „იფქლი არღარა დაშთომილ არს სახუარბლესა შინა“ ლიმ. 12,8. იხ. ხუარბალი.

**სახუეველ-ი** სახვეველი, «გარე-მოსარტყმელი»: „შეხჳა იგი სახუეველითა“ ლ. 2,7; „სახუეველითა არა წარიხჳე“ O, ეზეკ. 16,4; „წარვედ და მოიგე შენდად სახუეველი მჩჳრისაჲ“ O,—„ვიდოდე და მოიგე თავისა შენისა გარე-მოსარტყმელი სელისაჲ“ pb., იერემ. 13,1. იხ. ხუევა; შდრ. თავის-სახუეველი.

**სახუეტელ-ი:** „ჰხუეტდით ზურგსა მაგისა სახუ[ე]ტლითა რკინისაჲთა“ Sin.—11,174r. იხ. ხუეტა.

**სახურეტელ-ი:** საჭმელი (თხელი), წვენი ან ფაფა: „იქმოდის ჩემ წინაშე სახურეტელსა“ O, II მფ. 13,5. იხ. ხურეტა.

**სახუროვნო** ხუროს შესახები: „(ძმათა უჴმის)... გინა თუ სამჭედლოჲ იყვის (საქმჱ), გინა სახუროვნოჲ“ ი.-ე. 88,6. იხ. ხურო.

**საჴამლე** I მფ. 12,18*. იხ. ჴამლი.

**საჴამლობ-ი, საჴამლობელ-ი, საჴამრობელ-ი** ფეხსაცმელი: „განშუენდეს კუალნი შენნი საჴამლობითა“ M, ქება 7,1. „საჴამლობელნი ჩუენნი დაძუელდეს მრავლისაგან გზისა“ G, ისუ ნ. 9,13. „შეიმოსა მან საჴამრობელი თჳსი და შეირტყა სარტყელი“ Sin.—11,44v. იხ. ჴამლი.

**საჴდელ-ი** იხ. ჴდა; შდრ. თუალთ-საჴდელი.

**საჴედარ-ი** «ჰუნე», საჯდომი ცხოველი; «ცხენი», ვირი, ჯორი:.. „საჴედარსა (ჰუნესა M) ჩემსა ეტლთა შინა (შორის M) ფარაოჲსთა ვამსგავსე“ O, ქება 1,8; „ესავთ ეგჳპტელთა მათ და საჴედართა და მჴედართა მათთა“ O,—„არიან მოსავნი მეგჳპტელთა მიმართ, ცხენისა და მჴედრისა“ pb., ეს. 36,9; „მიგცე თქუენ ორათასი საჴედართაგანი (ცხენი pb.)“ O, ეს. 36,8; „გამოაბას ვენაჴსა საჴედარი მისი“ ს. გაბ.-დაჯდ. 134,29; „მჯდომარე ვიყავ საჴედარსა ზედა“ მ. ცხ. 272v; „კაცმან საჴედარსაცა მსგავსად ძალისა თჳსისა აჰკიდის“ მ. ხწ. 310,2; „დამისხენ საჴედარსა და მე თჳთ წარვიდე“ ი.-ე. 48,25. იხ. ჴედ/ჴდა.

**საჴელ-ი** სახელო: „დავმალე საჴელსა შინა ჩემსა“ ლიმ. 113,7; „იყო განხეულ... საჴელითგან“ Sin.—11,154r. იხ. ჴელი.

**საჴელმწიფო** ხელისუფალი; სამეფო, სამთავრო: „დიდძალსა ქრთამსა მივსცემთ კაცთა საჴელმწიფოთა“ მ. ხწ. 88,4; „ვპოეთ ეზოსა მას შინა საჴელმწიფოსა ოცდარვაჲ სული“ H — 341,715; „საჴელმწიფოსა ჩემსა ვჰრქუა... რომელი ხართ სამეუფოსა ჩემსა ქუეშე“ Sin.—11, 315r; „წარვიდეს ყოველთა ქალაქთა და სოფელთა, რომელ იყო საჴელმწიფოსა ქუეშე სევეროს მეფისასა“ Sin.—11,315v. იხ. ჴელმწიფე.

**საჴივ-ი** ბორკილი (კისრისა), ქედზე დასადები კეტი, ძელი, «უღელი»: „იქმნენ შენდად შესაკრველნი და საჴივნი და დასხნენ ქედსა შენსა“ O, იერემ. 27,2; „დადებად სცა საჴივი ქედთა მათთა“ B, სბსტ. 134,29; „დადებად საჴივი ქედსა მისსა“ რიფს. 172,11; „საჴივი მათი ქედთაგან მათთა მოეღოს“ O,—„აღებულ იქმნეს მათგან უღელი მათი“ pb., ეს. 14,25; „ქედი შენი ბარჯისათჳს და საჴივისა ემზადებას დადებად“ მ. სწ. 184,8.

**საჴმარ-ი** (საჴმრისა) «მაეგი», «საჴსარი», საჭირო, მოსახმარისი, სახარჯო, ნივთი, მატერია: „არარაჲ არს ნაკლულევანებაჲ ყოვლისაგან საჴმრისა (ყოვლისა მაეგისაჲ G)“ M, მსჯ. 19,19; „მეც მე საჴმარი წყალთაჲ“ M,—„მომეც მე საჴსარი წყლისაჲ“ G, მსჯ. 1,15; „ჴორცნი არად საჴმარ არიან“ ი. 6,63; „ღმერთმან ჩემმან აღავსენ ყოველი საჴმარი თქუენი“ ფლპ. 4,19; „არარაჲ სცეთ საჴმარი იგი ჴორცთაჲ“ იაკ. 2,16; „საჴმრად გლახაკთათჳს“ ლონგ. 189,13; „ნუუკუე საჴმარ იყოს იგი საქმად“ O, ეზეკ. 15,4; „ჴელოვნებით შექმნა იგი შუენიერად საჴმარად ჭურჭრად“ O, სიბრძ. სოლ. 13,11; „საჴმარი იგი ყოველი ებრძანა მიცემად სამეუფოჲთ“ O, I ეზრა 6,25; „ყოვლისაებრ ძალისა მოუმზადე საჴმარი“ I ნშტ. 29,2; „ძმანი ჭირსა შინა საჴმარ არიან“ O, იგ. სოლ. 17,17; „საჴმარ იყო მუნ ქართაჲ და მწიგნობარი და საწერელნი“ მრთ. S. ოქრ.-გურიტ. 230,8; „უფროჲს საჴმრისა მისისა (საზრდელსა) ნუ დაიმარხავნ (მონაზონი)“ მ. ხწ. 192,21. იხ. არად-საჴმარი, არა-საჴმარი, უსაჴმარესი.

* წყარო ფანქრითაა მიწერილი (რედ.).

**საჴმარება** «ფასი», ქონება; საჭიროება: „საჴმარებითა მრავლითა აღიწიენით სახიდ თქუენდა“ G,—„ფასითა მრავლითა წარვიდენ სახიდ მათა“ M, **ისუ ნ. 22,8**; „უკუეთუ მოიგოს კაცმან ჴურჭერი რომელიმე საჴმრად თჳსა და ჟამსა საჴმარებისასა არა პოვოს იგი, არა უკუე ცუდად მოიგოა, ოდეს ვერ ირგო ჟამსა საჴმარებისასა?!“ **მ. სწ. 288,6**.

**საჴმილ-ი** იხ. საჴუმილი.

**საჴმობელ-ი** «საშრობი»: „ენგადიმითგან საჴმობელ ბადეთა იყოს“ O,—„ენღადით... საშრობი ბადეთა იყოს“ G, **ეზეკ. 47,10**. იხ. ჴმობა.

**საჴნავ-ი**: „ჰქონდა... არცა... საჴნავი, არცა...“ Ath. **11—291r**.

**საჴნველ-ი** სახვნელი: „არავინ დასდვის ჴელი საჴნველსა და ჰხედავნ იგი გარეუკუნ და წარმართებულ არნ“ **ლ. 9,62**; „დასცნა უცხოტომნი... ერქუნითა საჴნველისა ჴართაჲსაჲთა“ G,—„მოსრნა უცხოთესლნი... ერქუნითა საჴნველისა ჴართაჲთა“ M, **მსჯ. 3,31**; „ჰქონდა... არცა.. საჴნავი, არცა საჴნველისა მზადეელნი ჴარნი“ Ath.—**11,291r**. იხ. ჴნვა.

**საჴნის-ი** საკვეთი, სახნისი: „შჭრიდენ მახჳლებსა მათსა საჴნისად“ I, **ეს. 2,4**; „დასჭრენით საჴნისნი თქუენნი ჴრმლად“ O, **იოვ. 3,10**; „შჭრიდენ ჴრმლებსა მათსა საჴნისებად“ O, **მიქ. 4,3**.

**საჴსარ-ი** (საჴსრისა) «საჴმარი», «გამოსაჴსარი», «გამოსაჴსნელი», გამოსასყიდელი: „მომეც მე საჴსარი წყლისაჲ“ G,—„მეც მე საჴმარი წყალთაჲ“ M, **მსჯ. 1,15**; „მოიღო... საჴსარი უმეტესთა მათ საჴსრად ლევიტელთა მათ“ pb.,—„მოიღო... საჴსრად დამეტებულთაჲ გამოსაჴსრად ლევიტელთა“ G, **რიცხ. 3,49**; „საჴსარ მისა იყვნენ“ pb,—„გამოსაჴსნელ იყვნენ მარადის იგინი“ G, **ლევიტ. 25,31**; „მისცეს კაცმან საჴსარად სულისა თჳსისათჳს“ **მთ. 16,26**; „რომელმან მისცა თავი თჳსი საჴსრად ყოველთა“ **I ტიმ. 2,6**; „მივსცეთ ვეცხლი და ნაყოფი ჩუენი საჴსრად, რომელსა ითხოვენ ხარკის-მომჴდელნი“ O, **ნეემ. 5,10**. იხ. ჴსნა; გამოსაჴსარი.

**საჴსენებელ-ი** მოსახსენებელი, ხსენება; „რომელ-ესე ყო ამანცა საჴსენებელად მაგისა“ **მთ. 26,13**; „დაწერე ესე საჴსენებელად წიგნსა“ O, **გამოსლ. 17,14**; „საჴსენებელი შენი თესლითი-თესლამდე“ **ფს. 101,13**; „მწარე არს შენი საჴსენებელი“ O, **ზირ. 41,1**; „დაწერა წიგნი საჴსენებელისაჲ“ O, **მალ. 3,16**; „საჴსენებელიმცა მისი აღასრულეს“ **ვარ. 815**; „უბრძანე ხილვად მატიანთა საჴსენებელთასა“ O, **I ეზრა 2,21**; „სადა ძეს წიგნები საჴსენებელთაჲ დამარხულად მეფისა კჳროსისი“ O, **I ეზრა 6,21**; „ოდეს ვყოთ წმიდათა საჴსენებელი, მოვიჴსენნეთ გლახაკნი, ობოლნი და ქურივნი“ **მ. სწ. 209,29**; „განვაწესეთ საჴსენებელი წმიდისა შუშანიკისი“ **შუშ. XX 7**.

**საჴსველ-ი** იხ. საჴშველი.

**საჴსნე** «ქუსეტი», სწორი ნაწლავი: „განვაბნიო საჴსნჱ წინაშე პირსა თქუენსა, საჴსნჱ—დღესასწაულთა თქუენთაჲ“ O,—„განვჰყოფ ქუსეტსა პირთა თანა თქუენსა, ქუსეტსა—დღესასწაულისა თქუენთასა“ pb., **მალ. 2,3**. იხ. ჴსენი.

**საჴსნელ-ი** იხ. გამოსაჴსნელი, დასაჴსნელი.

**საჴუმილ-ი, საჴმილ-ი** ღუმელი, ქურა, «ბრძმედი»: „შესთხინენ იგინი საჴუმილსა მას ცეცხლისა აგზებულისასა“ **მთ. 13,42**; „აღმოიყვანენ იგინი... საჴუმილისაგან რკინისაჲსა“ I, **იერემ. 11,4**; „დაშრტინ საჴმილი“ **განს. ი. 201,9**; „შეილიან... ვეცხლი შორის საჴმილსა გამობერვად იგი ცეცხლსა და გამოდნობად“ O, **ეზეკ. 22,20**; „მცირედითა ცრემლითა დაშრიტე საჴუმილი იგი საუკუნოჲსა მის ცეცხლისაჲ“ **მ. სწ. 136,21**; „ჰხედვიდეს საჴუმილსა მას დანაკუერცხლებულსა“ H—**341, 280**; „ვითარცა გამოიცადების ოქროჲ და ვეცხლი საჴმილსა შინა“ pb.,—„ვითარცა გამოიცადების ბრძმედსა შინა ვეცხლი და ოქროჲ“ O, **იგ. სოლ. 17,3**. იხ. მესაჴუმილე.

**საჴუმილავ-ი** «ჴუმილვა», «ჟამი»: „მეოთხესა საჴუმილავსა... მოვიდა“ **მთ. 14,25**; „მიეწიფნეს საჴუმილავთა (ჴუმილვასა C) თუალნი ჩემნი“ **ფს. 76,5**; „ვიჴუმილე საჴუმილავი იგი ღამისაჲ პირველი“ **თომა მოც. 19,4**; „პირველსა საჴუმილავსა ღამისასა“ B,—„ხოლო ვითარ იყო პირველი ჟამი ღამისაჲ“ A, **სბსტ. 135,16**; „ჴუმილვიდენ საჴუმილავთა შენთა“ G, **რიცხ. 18,3**. იხ. ჴუმილვა.

**საჴურეტელ-ი** «სადგისი»: „მოიღო საჴურეტელი და განუჴურიტო ყური მისი კართა თანა ზღურბლსა ზედა“ G,—„მოიღო შენ სადგისი და დააპყრა ყური მისი კარსა და განჴურიტო იგი“ M, **II სჯ. 15,17**. იხ. ჴურეტა.

**საჴშველ-ი, საჴსველ-ი** სახურავი: „შეიმუსრნენ საჴსველნი იგი ჯოჯოხეთისანი“ **საკ. წიგ. II 57,7**. იხ. ჴშვა/ჴსვა.

**საჯ** იხ. სჯა.

**საჯდომელ-ი, საჯდომ-ი** «ტახტი», სკამი, სავარძელი; «მტრიობალი»: „ნუუკუე საჯდომელთა ჯდეს“ M,—„ნუ სადა ტახტსა ზედა ზის“ G, **მსჯ. 3,24**; „ტაბლები იგი თესლის-მოფარდულთაჲ დაამჴუა და საჯდომელები“ C, **მთ. 21,12**; „საჯდომელსა ურჩულოთასა არა დაჯდა“ **ფს. 1,1**; „საჯდომელი მისი ძოწეულისაჲ“ O, **ქებ 3,10**; „მოიღო ბერმან ორი საჯდომი“ **მ. ცხ. 314v**; „ცხენი საჯდომად, ვითარცა მეგობარი მლიქნელი, ყოველთა ქუეშე მჯდომარისა ჴჳვის“ pb.,—„ვითარცა ცხენი მტრიობალი არს მეგობარი მბასრვალი, ყოველსავე ზედამჯდომელსა უჴჳვის“ O, **ზირ. 36,6**. იხ. ჯდომა; შდრ. პირველად-საჯდომელი.

**სებინ-ი** ხე: „დამიტევა... სანდალნი სებინისანი“ **მ. ცხ. 336v**.

**სევასტოფორ-ი**: „მეყსეულად სევასტოფორი, კაცი წარჩინებული მთავართა შორის დედოფლისათა, წიგნებითა საშუფოჲთა ლავრას წარმოავლინეს“ **ი.-ე. 18,4**.

**სევინ-ი**: „ეცუა მას სევინი, თხზული ბაჲაჲსა“ **მ. ცხ. 182v**.

**სელ-ი** კანაფი, ტილო, linum: „შეიმოსის მღდელმან სამოსელი სელისაჲ“ M, **ლევიტ. 6,10**; „მატყლი და სელი შერთულად მოქსოვილ იყოს“ pb., **II სჯ. 22,11**; „იყოს... ვითარცა ნაძეძი სელისაჲ“ I, **ეს. 1,31**; „სამოსელი სელისაჲ შეიმოსოდიან და არა შეიმოსოდიან მატყლისაჲ“ O, **ეზეკ. 44,17**; „იყიდოს სელი ჴელთ-საქმარად“ **მ. ცხ. 166r**; „საქმე დედისა მისისაჲ იყო სელისა ქსოაჲ“ Sin.—**6,84r**.

**სელიერ-ი**: „დაწუას სამოსელი, ანუ საგუასლი, ანუ ფესჳ, ანუ მატყლიერთა შინა ანუ სელიერთა“ G, **ლევიტ. 13, 52**. იხ. სელი.

**სელის-ლელწამ-ი**: „დამალნა იგინი შეშათა შინა სელის-ლელწმისათა“ G, **ისუ ნ. 2,6.** იხ. ლელწამი.

**სენ-ი** სნეულება, ავადმყოფობა: „განჰკურნებდენ ყოველთა სენთა“ C, **მთ. 10,1**; „სენითა წრტიალითა (წრდიალითა I) მოწყდენ (მოსწყდენ I)“ O, **იერემ. 16,4**; „დაფარულსა მას სენსა სულისა ჩემისასა პირი დაუყავ“ **განხ. ი. 200,35**; „შჭირდა სენი ძუძუსა“ **მ. ცხ. 425r**; „ვერ დაეჳსნების სენსა“ **მ, ცხ. 49r**; „გგუემოს შენ... სენითა საგურკველისაჲთა“ M, **II შჯ. 28,27**; „სენი სნეულებისაჲ მოიწია მის ზედა“ **შუშ. XIV 3**; „ნიკრისისა სენსა შთავარდა“ **ი.-ე. 24,25**; „დაჰჳსნის სენთა სიმძაფრე (წამალმან)“ **მ. ხწ. 61,35.** იხ. გულსნეული, სასნეულო.

**სენ-ი** საგანძური: „განუღო მათ (ღმერთმან) კარი წყალობისაჲ და სენი იგი დაუნჯებული და სიხარულით იწყეს ღაღადებად: საფასე გჳპოვნიეს“ **მ. ხწ. 314,15.**

**სენა, სენაკ-ი** «საუნჯე»; ბერის სადგომი; ქოხი: „შევიდა ეპიფანე სენასა თჳსსა“ **საკ. წიგ. 114,18**; „შეიყვანო იგი სენაკითი-სენაკად“ O, **IV მფ. 9,2**; „მზირნი იგი სხდეს სენაკსა შინა“ M,—„მზირი მისი ჯდა საუნჯესა შინა“ G, **მსჯ. 16,9**; „აღაშენეს... შესაყენებელნი და სენაკები“ **ნრს. 70,32**; „რაჲთა დავეყუდო სენაკსა შინა ჩემსა“ **მ. ცხ. 25r**; „იძია მცირე სენაკი და მუნ დაეყუდა“ **შუშ. VIII 2**; „არა გეყოფისა სენაკსა შინა ძილი?“ **ი.-ე. 42, 32**; „სენაკი მონაზონისაჲ სახლი არს გლოვისა და მწუხარებისაჲ“ **მ. ხწ. 167,36.** იხ. მოსენაე.

**სენაკაპან-ი** მოსასვენებელი ოთახის მცველი მეფის ან დიდებულის კარს: „სამნი იგი სენაკაპანნი მისნი“ O, **I ეზრა 8,4**; „უბრძანა სენაკაპანსა ერთსა, რაჲთა წარიყვანონ წმიდაჲ შუშანიკ ციხედ“ **შუშ. VIII 28.**

**სენაკაპანთ-მთავარ-ი** «სასუენებელსა ზედა მყოფი»: „ქველის-მეტყუელს ჰყოფდეს ბლასტონს, სენაკაპანთ-მთავარსა მას მეფისასა“ C,—„ქველის-მეტყუელ იყოფდეს ვლასტონს, რომელი იყო სასუენებელსა ზედა მეფისასა“ **საქ. მოც. 12,20.** იხ. მთავარი.

**სენაკაპნობა**: „რაჲთამცა სენაკაპნობაჲ და მსახურებაჲ იგი უფლისა თჳსისაჲ მწრაფლ აღასრულეს“ **Ath.—11, 193r.**

**სერ-ი** «პური», ვახშამი: „კაცად-კაცადმან თქუენმან თჳსი იგი სერი (პური Q) წინაჲსწარ წარიღოს (მიიღის) ჭამად“ pb., **I კორ. 11,21**; „ოდეს ჰყოფდე სადილსა, გინა სერსა, ნუ ხადი მეგობართა შენთა“ **ლ. 14,12**; „მოხადა მას სერად“ **მ. ცხ. 111v**; „უნდა დუქსსა მას წარსლვად და სერისა ყოფად“ **საკ. წიგ. II 85,8**; „სერით ვიდრე ცისკრადმდე“ **Sin.—11,240v.** იხ. უსეროდ.

**სერაბინ-ნ-ი** ანგელოზთა ერთ-ერთი დასი: „იქმნა... მობაძავ სერაბინთა“ **საკ. წიგ. II 4,25.**

**სერობა** «ჭამა», ვახშმობა: „მზა მიყავ, რაჲთა ვისერო“ DE—„მზა მიყავ, რაჲ ვჭამო“ C, **ლ. 17,8**; „ვისერენით საზრდელითა“ **მარკ. 551v.**

**სერობა** ვახშამი: „არავინ მათგანმან კაცმან გემოჲ იხილოს სერობისა მისგან ჩემისა“ **ლ. 14,24**; „უკუეთუ დაშჯდე სერობად ტაბლასა ძლიერისასა“ O, **იგ. სოლ. 23,1**; „აუგ და ღუზჭარ არს... მსოფლიოჲსა დღესა სერობისა მისისასა გლოვაჲ და მწუხარებაჲ და ტირილი“ **მ. ხწ. 167,38.** იხ. სერი.

**სერსეროთ-ი** რკინის ბადე მოვლებული: „ქმნა... სერსეროთი დაბირს“ M, **II ნშტ. 3,16.**

**სერტყ-ი** ტყე, «მაღნარი»: „მოკაფეს ყოველი სერტყები“ O, **ივდ. 3,11**; „სერტყთა შინა დაემალნეს“ I, **იერემ. 4,29**; „ქუეშე ყოველთა ხეთა სერტყთა (მივიდეს) და ისიძვიდეს მუნ“ I, **იერემ. 3,6**; „იყოს სერტყ მაღნარის“ I, **იერემ. 26,18**; „მთაჲ იგი სახლისა უფლისაჲ, ვითარცა სერტყი მაღნარისაჲ“ O, **მიქ. 3,12**; „მოიჳსენნენ... სერტყთა მათთა ხესა შორის ვარჯოანსა“ pb.,—„მოიჳსენონ... ხეთა ზედა მაღნართასა“ O, **იერემ. 17,2.** იხ. სერტყოვანი.

**სერტყოვან-ი** «ვარჯოვანი»: „ხეთა ქუეშე სერტყოვანთა“ O,—„ხეთა ქუეშე ვარჯოვანთა“ pb., **ეს. 57,5**; „(გიქმნნეს შენ) სახლნი სერტყოვანნი ჭალაკთაგან ქეტიმისთა“ O, **ეზეკ. 27,6.** იხ. სერტყი.

**სესტჳ**: „ვითარცა-იგი მარცუალსა იფქლისასა... არს ძალი გამოსაღებად თავისა, რომელი იხილვების სესტჳთურთ და გოჯებით“ **გრ. ნოს.-კაც. აგებ. 217,20.**

**სესხ-ი** «მაეგი»: „მრავალნი არიან, რომელ შეჰრაცხეს სესხი, ვითარცა პოვნაჲ“ O, **ზირ. 29,4**; „სესხსა და ვახშსა შევრდომილ იყო დიდსა“ **Q—240,189**; „ნუცა... ყოველსა აღნადგინებსა სესხისა მის შენისასა, რომელი ავასხე ძმასა მას შენსა“ M,—„(არა მოჰვახშო) ვახში ყოვლისა მაეგისაჲ, რომელი ავასხო მას“ G, **II შჯ. 23,19.** იხ. მასესხებელი, მოსესხე.

**სესხება**: „ითხოვა... სესხებით ერთი დრაჰკანი“ **მ. ცხ. 166r**; „რომელსა ენებოს სესხების შენგან, ნუ მიიქცევი მისგან“ **მ. ხწ. 298,10.**

**სესხის-მოჳდა** მოთხოვნა ვალისა: „ნუცა აჭირვებ მას სესხის-მოჳდასა შენსა“ O, **ზირ. 34,41.**

**სეტყუა**: „დალაცათუ ჰაერითა და სეტყჳთა მოიწია მას ზედა შემუსრვა მისი“ **ქ. ცხ. 103,9**; „ვაწჳმო... სეტყუაჲ დიდადი ფრიად“ O, **გამოსლ. 9,18**; „ღრუბელთა წარიღეს სეტყუაჲ“ **ფს. 17,13**; „გუემა სეტყჳთა ვენაჴები მათი“ **ფს. 77,47**; „გარდააქცია წჳმაჲ მათი სეტყუად“ **ფს. 104, 32**; „დაგეც თქუენ... ხორშაკითა და სეტყჳთა“ **ანგ. 2,17.** იხ. დასეტყჳლი.

**სეფ-ი**: „ბრძანა ადგილი იგი მოსხმად ოქროჲსა სეფითა“ **H—341,604.**

**სეფე** «სახლი სამეუფო», სასახლე: „მაიძულა წარყვანებაჲ ჩემი სეფედ (სახიდ სამეუფოდ—var.)“ **ქ. ცხ. 86,9.**

**სეფე** სეფისკვერი: „არა ღირს იქმნა მიღებად სეფესა მას და ბესინისა“ **Ath.—11,236r.**

**სეფეკაც-ი** სასახლის, სამეფო კარის მსახური: „მსაჯულმან მიგცეს შენ სეფეკაცსა“ **ლ. 12,58**; „რად არა სეფეკაცითა ჰბრძანე შემოყვანებაჲ მისი?“ **ანან. 193,37**; „ჰკითხა სეფეკაცმან მან საქმე მისი“ **ბალ. 11,29**; „საშინელ არს, ოდეს მოივლინნენ სეფეკაცნი ძიებად ავაზაკისა და შეიპყრან იგი“ **მ. ხწ. 139,10.** იხ. კაცი.

**სეფექალ-ი** სასახლის კარის მოსამსახურე ქალი: „მოვიდა დაჲ ესე ჩემი..., სეფექალი“ **ქ. ცხ. 86,6**; „შევიდა რუდია, ასული ეროდიაჲსი... როკვიდა სეფექალი იგი მახიობელებრ“ **Ath.—11,162v**; „ანუ-მე არა სეფექალი იყოა, რომელსა საჭურისნი ესხნეს და შიმუნვარნი?“ **Ath.—11, 162v.** იხ. ქალი.

**სეფეწულ-ი** «სამეუფოჲსა კაცი», მეფის გვარისა, მეფესთან დაახლოებული, სამეფო კარის კაცი: „მუნ იყო სეფეწულ ერთ“ C,—„იყო ვინმე სამეუფოჲსა კაცი“ DE, ი. 4,46; „წარავლინნა... სეფეწულნი მოწოდებად მისა“ ფლმ. 296r; „კაცი ვინმე იყო სეფეწული... იყო... შეყუარებულ მეფისა მიერ ფრიად“ საქ. წიგ. II 135, 27.

**სეფის-კუერ-ი**: „წარავლინეს იგი იერიქოდ მოღებად სეფის-კუერისა“ ლიმ. 122,5; „შეჭამის სეფის-კუერი ერთი“ ლიმ. 138,19; „არა გუაქუს სეფის-კუერი ადგილსა ჩუენსა“ მ. ცხ. 349r. იხ. კუერი.

**სეფის-ღება** სეფისკვერის მიღება: „ღირს იქმნა კურთხევასა ბესინისა მის ღჳნისა, სეფის-ღებისა“ Ath.—11, 236r.

**სეფის-ცემა** სეფისკვერის მიცემა: „ვითარ-იგი გამოაცხადებს სეფის-ცემაჲ და ბესინი“ Ath.—11,285v. იხ. ცემა.

**სეხნა**: „განრისხნა ჰეროდე, და უმეტეს-ღა ეროდია, სეხნა იყვნეს სახელითცა და სახითაცა უმეტეს“ Ath.—11,162r.

**სთვა, სთუა**, რთვა: „არცა სთავნ“ ლ. 12,27; „სთვიდა მას“ ლთშობ. 188,16.

**სთულ-ი, სთვილ-ი** დართული ნართი: „საქმედ... მეწამულისა მის სთულისა და ზეზისა მის ძახილისა“ O, გამოსლ. 31,4; „ჰყოთ ფესუთა ზედა ფრთეთასა სთვილი ჲაკინთონი“ G,—„გამოიბით ფესუთა ზედა კიდისათა სთული იაკინთისა“ pb., რიცხ. 15,38; „დედანი მდიდარნი შესწირვიდეს ძოწეულსა და ქურივნი—სთულსა ღებულსა“ მ. სწ. 276,32. იხ. პებით-სთული, შესთვა.

**სთუელ-ი** (სთულისა) რთველი, კრეფა: „სთუელი მოიწიოს თესვად“ G, ლევიტ. 26,5; „დღეთა მათ სთულისათა“ O, ზირ. 24,37; „დასრულებულ არს სთუელი“ I, ეს. 32,10; „უწინარეს სამისა თჳსა სთულისა“ O, ამოს 4,7.

**თთუჱ სთულისაჲ** ოქტომბერი: „აღესრულა ოცდაექუსსა, თთუესა სთულისასა წმიდაჲ იგი რიფსიმე“ რიფს. 177,28; „აღესრულნეს... თთუესა სთულისასა ოცსა“ H—341,301. იხ. მესთულე/მესდულე, მოსთულება, სასთულებელი, სასუთლე.

**სთულა** იხ. უკუნსთულა.

**სთულება** «მოსთულება», მოწევა: „ჰსთულებდე თუ ზეთსა, არა უკუნ იქცე მოცურევად უკუანა კერძოთა შენთა“ G,—„მო-თუ-ისთულებდე შენ ზეთის-ხილსა შენსა და დაგიშთეს, ნუ უკუნ იქცევი მოკუფხლვად დაშთომილისა მის“ M, II შჯ. 24,20.

**სთულება, სთულა** რთველი: „მოიწიოს სალეწავი თქუენი ვიდრე სთულებადმდე“ pb.,—„მოიწიოს თქუენი სალეწავი სთულად“ G, ლევიტ. 26,5; „ვიქმენ მე, ვითარცა იგი, რომელი შეჰკრებნ... კუფხალსა სთულებასა შინა“ O, მიქ. 7,1; „გავიდის... გინა თუ ვენაჴთა ასარვასა, გინა თუ აჴოჴვასა, გინა თუ სთულებასა“ ი.-ე. 42,2. იხ. სთუელი, მსთულებელი, შთასთულება.

**სთუნალ-ი** (სთუნლისა) სასთუმალი: „ბირთჳ ერთი თმაჲ სთუნლით დაუდვა“ O, I მფ. 19,13;. „აღიღე ჰოროლი ეგე და გოვზაკი სთუნლით მაგისა“ O, I მფ. 26,11, შდრ. სასთუნალი.

**სიავ-ი** ქვაბი, კარდალა, საბანელი, «ავაზანი»: „მოაბ სიავი (ავაზანი C) სასოებისა ჩემისაჲ“ ფს. 59,10; „წმიდაჲ იგი შეაგბეს ქ აბებითა და სიავებითა“ M, II ნშტ. 35,13; „რაიმე-მცა ესწორა ქოთანი სიავსა?“ O, ზირ. 13,3; „ესე არს სიავი და ჩუენ ვართ ჴორცნი“ O, ეზეკ. 11,3; „მიხედენინ მან სიავთა, რომელ არიედ ზედა ცეცხლსა“ ბ. კეს.-ექუს. დღ. 62,4; „უბრძანა... სიავისა დიდისა აღდულებაჲ“ H—341,459.

**სიავ-ი** ლურჯი: „მოიღო მათგან: ტყავი სიავი და ძელი ულპოლველი“ O, გამოსლ. 25,5.

**სიავ-ქუაბ-ი** ქვაბი: „წარიღეს... სიავ-ქუაბნი იგი და ფუცხუნი და ავაზანნი... და ყოველი იგი ჭურჭერი სამსახურებელისაჲ“ O, IV მფ. 25,14. იხ. ქუაბი.

**სიაზნაურე**: კეთილშობილება: „არავინ არს უაღრეს მოყუსისა თჳსისა პატივითა და სიმდიდრითა და სიაზნაურითა“ ბალ. 98,8. იხ. აზნაური.

**სიაზნე**: „შეუგავს კაცსა, რაჲთა გამოიძიოს სიკეთჱ... და სიბრძნჱ (სიძისაჲ) და არა სიაზნესა და სიმდიდრესა მიჰხედნეს“ Sin.—11,186v. იხ. აზნა.

**სიამპარტავნე** სიამაყე: „დიდი მოღუაწებაჲ დიდად სიამპარტავნედ მოიყვანებს“ მ. ცხ. 125v. იხ. ამპარტავანი.

**სიარულ-ი** მიმოსვლა: „ვიდრე არა დამდაბლდეს გული, არა დასცხრების სიარულისაგან“ მ. სწ. 297,27. იხ. არ-.

**სიბერე** მოხუცებულობა: „სწავლულ (ხართ) სიყრმითგან ვიდრე სიბერედმდე“ I, ეს 46,3; „ნუ მცემთ მე გინებასა სიბერისა თქუენისასა“ ფლტ. 139,2; „იგიცა მიდგომილ არს ძესა სიბერესა თჳსსა“ DE, ლ. 1,36; „სიბერედმდე ჰპოვო სიბრძნჱ“ O, ზირ. 6,18; „ცისკარსა მსგავს არს სიყრმე შენი, და სამხარსა—სიჭაბუკე შენი, და მიმწუხრსა მსგავს არს სიბერე შენი“ მ. სწ. 257,6. იხ. ბერი.

**სიბილწე** გარყვნილება, უწმინდურება: „ნუ მისცემ სიბილწესა მეუღლესა ამას მოწამისა შენისასა“ ანდ.-ანატ. 281,6; „შეუდგენ სიბილწესა გულნი მათნი“ I, ეზეკ. 33, 31; „ნუ დაითრვებით ღჳნითა, ვინაჲ-იგი არს სიბილწე“ მ. ცხ. 129r. იხ. ბილწი.

**სიბილწება** გარყვნილება, სისაძაგლე: „კაცნი იყვნეს... სავსენი ყოვლითა არაწმიდებითა და სიბილწებითა“ საქ. წიგ. II 78,24. იხ. ბილწი.

**სიბნელე** უსინათლობა, მწუხარება: „შევიდა უკუე სიბნელესა მას შინა“ მ. ცხ. 145v; „სიბნელისა მისგან ესევითარისა მის სულისა ვნებათაჲსა“ მ. ცხ. 78v. იხ. ბნელი.

**სიბორგილ-ი, სიბორგილე** ცდომა, ჭკუამცდარობა, სიგიჟე: „სიბორგილი სახლსა ღმრთისასა დადგეს“ O, ოვსე 9,8; „იყვნეს ყოველნივე დიდსა სიბორგილესა შინა“ ლონგ. 190,36; „ნუ ჰბორგით თქუენცა სიბორგილისა მაგისისა მსგავსად“ ფლკტ. 143,28; „განჰკურნებენ სიბორგილეთა ჩუენთა“ მ. ცხ. 48v; „ჰხედავ სიბორგილსა ამის დედაკაცისასა“ საქ. წიგ. II 66,17; „მრავალი სიბორგილე იყო წარმართთაჲ“ H—341,766. იხ. ბორგა.

**სიბოროტე** «ბოროტი», ბოროტება, სიავე, უკეთურება: „მოწევნულ არს მათ ზედა სიბოროტე“ G,—„მოწევნულ არს ბოროტი მათ ზედა“ M, მსჯ. 20,34; „სი-

ბოროტენი ყოფად იყვნეს“ **იპ. რომ.-კურთხ. ისაკ და იაკ. 22,5**; „შეიყუარა სიბოროტე უფროჲს სახიერებისა“ Ⴂ, **ფს. 51,5**; „შჴობს სიბოროტჱ იგი მამაკაცისაჲ, ვიდრელა არა სიბოროტესა დედაკაცისასა“ O, **ზირ. 42,14**; „სხუაჲ ზრახვაჲ გულსა მოეკადა სიბოროტისაჲ შენთჳს“ **შუშ. XIII 24**; „კმა არს დღისაჲ მის სიბოროტჱ თჳსი“ **მთ. 6,34**. იხ. ბოროტი.

**სიბრთხილე** იხ. სიფრთხილე.

**სიბრმე** უხილაობა, სიბნელე: „მიხედა მათ მრისხანედ შეჭირვებულად სიბრმესა მას ზედა გულისა მათისასა“ C, **მრ. 3,5**; „გუემე ნათესავი ეგე სიბრმითა“ I, **IV მფ. 6, 18**; „იგუემნეს იგინი სიბრმითა მცირითგან ვიდრე დიდადმდე“ O, **დაბ. 19,11**. იხ. ბრმა.

**სიბრუჳლე** სიჩლუნგე: „გუელთა განიკურნიან სიბრუჳლე თუალთა თჳსთაჲ, რაჟამს ძოვიან კამაჲ“ **ბ. კეს.-ექუს. დღ. 126,28**. იხ. ბრუჳლი.

**სიბრძნე** «გულისჴმის-ყოფა», გონიერება, ტალანტი, ნიჭი, ჭკუა: „დაუკჳრდებოდა ყოველთა, რომელთა ესმოდა სიბრძნე“ C,—„განუკჳრდებოდა მათ, რომელთა ესმოდა გულისჴმის-ყოფაჲ“ DE, **ლ. 2,47**; „დასაბამი სიბრძნისაჲ არს შიში უფლისაჲ“ O, **იგ. სოლ. 1,7**; „ნეტარ არს, რომელმან პოვა სიბრძნჱ“ O, **ზირ. 25,12**; „ვისწავლიდი მე ფილოსოფოსთა სიბრძნესა“ **მრკ. 250r**; „სიბრძნჱ მომეცა მე“ O, **სიბრძ. სოლ. 7,7**.

**სიბრძნისა სიტყუა** ფილოსოფოსობა: „გიწყიეს სიბრძნისა სიტყუად“ **ფოკა 344v**. იხ. ბრძენი.

**სიბრძნის-მეტყუელება** ფილოსოფოსობა: „რომელი სიბრძნის-მეტყუელებდეს ღმრთისათჳს“ **მ. ცხ. 282r**. იხ. მეტყუელება.

**სიბრძნის-მოყუარე** «ფილოსოფოსი»: „სიბრძნის-მოყუარეთა სიტყუა-ყვეს“ Ꮳ,—„ფილოსოფოსთა სიტყუა-ყვეს მის თანა“ Ⴂ, **საქ. მოც. 17,18**. იხ. მოყუარე.

**სიბრძნის-მოყუარება** ფილოსოფოსობა, სიბრძნე, გონიერება: „არისტო[ტე]ლე სიბრძნის-მოყუარებასა ცუდსა და საცთურსა ასწავებდა“ **ფოკა 340v**; „ნუ ვინმე იყოს წარმტყუენველ თქუენდა სიბრძნის-მოყუარებითა“ **კოლ. 2,8**. იხ. მოყუარება.

**სიბრძნე-მყოფელ-ი** **იობ 34,10***. იხ. მყოფელი.

**სიბრძნის-სიყუარულ-ი**: „აწ იხილე ელიაჲსიცა სიბრძნის-სიყუარული“ **მრთ. D, ოქრ.-პეტრე და ელია 310**. იხ. სიყუარული.

**სიგელ-ი**: „კაცი ვინმე მოუვლინებიეს უფალსა ჩუენსა აქა, და აქუს მას სიგელი და კლიტენი ამის სამოთხისა საშუებელისანი“ **Ath.—11,232v**.

**სიგლახაკე** სიღარიბე, სიღატაკე, შეჭირვება, დავრდომილობა, «საარება», «დამდაბლება», «ნაკლულევანება»: „მოიწია ბაბილონსა ზედა სიგლახაკჱ“ O,—„მოვიდა ბაბილონს ზედა საარება“ **pb., იერემ. 51,56**; „მომეწიფეს მე დღენი სიგლახაკისანი“ O, **იობ 30,27**; „შეიკრნეს საბლითა სიგლახაკისაჲთა“ **იობ 3,8**; „მოიჴსენნა იერუსალჱმმან დღენი სიგლახაკისა თჳსისანი“ O,—„მოიჴსენნა ისრაელმან დღენი დამდაბლებისა მისისანი“ **pb., გოდ. იერემ. 1,7**; „მოჰხედე სიგლახაკესა და ჭირსა ჩუენსა“ O, **ნეემ. 9,32**; „არა იყვნენ მოღუაწ და მგულებელ სიგლახაკისა ამის ჩემისა“ **ფლკტ. 147,3**; „სიგლახაკემან კაცი დაამდაბლის“ O, **იგ. სოლ. 10,4**; „მიიწია იგი დიდსა სიგლახაკესა“ **ლიმ. 77,17**; „ნუ გეშინის სიგლახაკისაგან, არამედ გეშინოდენ ცოდვისაგან“ **მ. სწ. 85,13**; „სიგლახაკისათჳს მისისა ნუ მიაქცევ მას ცალიერსა“ **pb.**,—„შეაგუვე ნაკლულევანებასა მისსა და ნუ წარავლინებ მას ჴელცალიერად“ O, **ზირ. 29,12**. იხ. გლახაკი.

* წყარო ფანქრითაა მიწერილი (რედ.).

**სიგლისპე** ურცხვობა, უნამუსობა: „მტერო სიგლისპისაო, კადნიერების-მოძულეო“ **მ. ცხ. 81r**. იხ. გლისპი.

**სიგონჯე** კეთროვანება: „იხილნა ორნი ვინმე კაცნი, ერთი მათგანი ფრიად ვნებული სიგონჯითა“ **ბალ. 23,3**. იხ. გონჯი.

**სიგრილე** გულგრილობა: „ფრიადი სიგრილე იხილვების ჩუენ შორის“ **ი.-ე. 15,20**. იხ. გრილი.

**სიგრძე, სიგრძო**: „რამდენ არს... სიგრძჱ მისი“ O, **ზაქ. 2,2**; „სიგრძჱ ჟამთაჲ და წელიწადნი ცხოვრებისანი შეგეძინნენ შენ“ O, **იგ. სოლ. 3,2**; „სივრცე და სიგრძე, სიმაღლე და სიღრმე“ **ეფეს. 3,18**; „რომელი იპოვა სიგრძოსა გამოცდილებისასა“ **ბ. კეს.-ექუს. დღ. 75,20**; „სიგრძოჲ მისი ოთხმეოც წყრთა“ **Sin.—11,236r**. იხ. გრძელი.

**სიგუესე** სიმძაფრე, სიმწვავე: „არა გარდაჰკუეთდეს სენისა მის სიგუესესა“ **მ. ცხ. 12,v**. იხ. გუესი.

**სიდაბნე** სიმდაბლე: „უფროჲსლა მაგათ ულირდა... სიდაბნე (შენი)“ **მ. ცხ. 55r**. იხ. მდაბალი.

**სიდარე** უვარგისობა: „ხედავს კეთილად თჳსთა მათ სიდარეთა და ნაკლულევანებათა“ **მ. ცხ. 76v**. იხ. დარე.

**სიდასტურე** სინამდვილე, სისწორე: „ქრისტემან დაგაჯეროს შენ და სხუათა ყოველთა სიდასტურჱ ჩემ გლახაკისა აღთქუმულისა მისთჳს“ **ლიმ. 75,2**. იხ. დასტური.

**სიდაშე** თანხმობა, წადილი: „ერიდებოდე ჰაეროვნებასა სიდაშისა მისისასა“ **თეკლა 96,16**. იხ. დაშნი.

**სიდედრ-ი** ცოლის დედა: „იხილა სიდედრი მისი, დავრდომილი მჴურვალებჲთა“ **მთ. 8,14**.

**სიდიდე** «სიმდიდრე», «სიმაღლე»: „იქმენ დიდ სიდიდითა“ O, **ეზეკ. 31,10**; „სიდიდისა მისისაჲ (უფლისაჲ) არა არს დასასრულ“ Ⴂ,—„სიმდიდრისა მისისაჲ არა არს დასასრულ“ Ꮳ, **ფს. 144,3**; „სიდიდე შენი ემსგავსა ფინიკსა“ M,—„ემსგავსა სიმაღლჱ შენი ფინიკსა“ O, **ქება 7,7**. იხ. დიდი.

**სიდონ-ი** იხ. სინდონი.

**სიდუხჭირე**: „ვაბრალობდეთ სიდუხჭირესა აუგთა ჩუენთასა“ **მ. სწ. 273,11**. იხ. დუხჭირი.

**სივება** იხ. განსივება, დასივებული, წყლით-განსივებაჲ.

**სივერაგე** «ძმაცულება»: **რიცხ. 24,22***; „სივერაგე

* წყარო ფანქრითაა მიწერილი (რედ.).

ჩუენებად ინება“ **მ. ცხ. 401г**; „ცხადად ჩნდეს სივერაგენი“ **მ. ცხ. 44г.** იხ. ვერაგი.

**სივლტოლა** გაქცევა: „სივლტოლითა ევლტოდე“ **მ. ცხ. 218г**; „სივლტოლით ივლტოდიან წინაშე ჩუენსა, ვითარცა იგი პირველ“ M, **მსჯ. 20,39.**

**სივლტოლა** გაქცევა: „არა იყოს სივლტოლაჲ თქუენი ზამთარსა შინა“ **მთ. 24,20**; „სივლტოლად მიაქციეს პირისაგან მისისა“ O, **I მფ. 17,24**; „მიიქცა სივლტოლად“ I, **იერემ. 49,24**; „ფარულად ყოველთაგან სივლტოლაჲ იჭუმია“ **ი.-ე. 16, 9**; „სივლტოლად იწყო სწრაფით“ **შუშ. IX 5**; „სივლტოლით შევარდა აბანოსა მას“ **სბსტ. 136,1.** იხ. ვლტოლა.

**სივრცე** სიფართე, სიგანე: „განზომა წინაშე ზღუდისა მის სივრცჱ სწორად ლერწმისა მის“ O, **ეზეკ. 40,5**; „რავდენ არს სივრცჱ მისი?“ O, **ზაქ. 2,2**; „დასხდეს მის თანა ყოველი იგი სიმრავლჱ სივრცესა ეზოჲსა მის სახლისა უფლისაჲსა“ O, **I ეზრა 9,6**; „გამოიწერენ იგინი სივრცესა გულისა შენისასა“ O, **იგ. სოლ. 7,3**; „სივრცჱ ქუეყანისაჲ... ვინ გამოიკულინეს“ O, **ზირ. 1,3.** იხ. ვრცელი.

**სიზარე** შიში: „სიკუდილი სიტყუათა შენთა არა შეიწყნარებს და არცა სიზარისაგან ჴელმწიფებისა შენისა ეშინის“ **მ. სწ. 254,30.** იხ. ზარი.

**სიზმარ-ი**: „იყოს ვითარცა სიზმარი ძილსა შინა ღამე“ I, **ეს. 29,7**; „ნუ ისმენთ სიზმართა თქუენთა, რომელ თქუენ გეზმანებიან“ O, **იერემ. 29,8**; „იქმნეს იგინი, ვითარცა სიზმარნი განღჳძებულთანი“ **ფს. 72,20**; „ვითარცა სიზმარი დაივიწყების და ვითარცა კუამლი განქარდების“ **მ. სწ. 91,25.**

**სიზმრის-ზმანებულ-ი** «ჩუენების-მხილველი», ვისაც ეზმანა: „სიზმრის-ზმანებული მოაკუდინეთ“ G,—„ჩუენების მხილველი იგი სიკუდილით მოკუედინ“ M, **II შჯ. 13,5.** იხ. ზმანება.

**სიზრქე, სისქე**: „არა ედვა მას სიზრქჱ“ C, **მრ. 4,5**; „არა იყო სისქჱ მიწისაჲ“ **მთ. 13,5**; „ვითარცა სიზრქე (სისქე L) მიწისაჲ განეფინა (განიპო L) ქუეყანასა ზედა“ **ფს. 140,7**; „უკუეთუ ცეცხლი იგი სიზრქესა მას რკინისასა შეჭდის შინაგან“ **მრთ. A. კ. იერ.-მარტჳლ. 165**; „სიზრქემან ჰაერისამან ქმნის ესევითარი სახილავი თუალთათჳს“ **ბ. კეს.-ექუს. დღ. 82,17.** იხ. ზრქელი.

**სითხე** არა სიხშირე, სითხელე: „შეიწყნაროს მცხინვარებაჲ მზისაჲ სითხითა მით ფურცლისაჲთა“ **ბ.-კეს.-ექუს. დღ. 73,29.** იხ. თხელი.

**სიიწრე** სივიწროვე: „ყრმამან რაჲ დაუტევის სიიწრე საშოჲსაჲ და იხილის ფართოებაჲ და ნათელი სოფლისაჲ“ **ბალ. 153,35.** იხ. იწრო.

**სიკარელ-ი** ავაზაკი: „განიყვანენ უდაბნოდ ოთხასნი იგი კაცნი სიკარელთანი“ **საქ. მოც. 21,38.**

**სიკეთე** «შუენიერება», სილამაზე, მოხდენილობა: „სიკეთე სახლისა შენისაჲ განყოფად ნატყუენავისა“ T,—„შუენიერებითა სახლისაჲთა განყოფად ნატყუენავისა“ L, **ფს. 67,13**; „ნუ გერევინ სიკეთჱ გულის-თქუმისაჲ“ O, **იგ. სოლ. 6,25**; „სიკეთემან გაცთუნა შენ“ O, **დან. 13,56**; „შუენიერ არსა სიკეთითა“ **ფლკტ. 149,3**; „სიკეთე მცირითა სალმობითა დაჭნეს“ **ფლკტ. 140,2**; „შენ ხარ... გჳრგჳნ სიკეთის“ O, **ეზეკ. 28,12**; „ნუ განიცდი სიკეთესა მას სხჳსასა“ O, **ზირ. 9,8**; „სიკეთემან სისპეტაკისა მისისამან მოაგრგინის თუალთა“ O, **ზირ. 42, 20**; „შუენიერებაჲ სიკეთისა ჩემისაჲ დააბნელა“ **შუშ. XVI 34.** იხ. კეთილი.

**სიკიცხევა** შეურაცხყოფა: „მოიწივნენ უკუანაჲსკნელთა დღეთა სიკიცხევით მეკიცხეველნი“ **II პეტრე 3,3**; „თუ აღმოჴდეს სიტყუაჲ უშუერი და სიკიცხევაჲ ამაოჲ პირისაგან“ **ფიზ. XXXI 24.** იხ. კიცხევა.

**სიკლა** საწონი ოთხდრამიანი: „სადა იყვნენ ათასნი ვენაჴნი ათასისა სიკლისაჲ“ O, **ეს. 7,23**; „ფიალი ერთი ვეცხლისაჲ სამოცდაათისა სიკლისაჲ“ G, **რიცხ. 7,13**; „მისცა... ოქრო სიკლისა სასწორი ექუსასი“ M, **I ნშტ. 21,25.**

**სიკლიტოზ-ი**: „მსაჯული და სიკლიტოზი სიბრძნის-მოყუარენი ქრისტიანე იქმნეს“ **H—341,10.**

**სიკუდიდ-შემოსილ-ი** «მომაკუდინებელი»: „მიღებად ცოდვისა სიკუდიდ-შემოსილისა“ G, — „მოღებად ცოდვასა მომაკუდინებელსა“ pb., **რიცხ. 18,22.** იხ. შემოსილი.

**სიკუდილ-ი** აღსრულება, «მოსიკუდილი»: „განაჩინეს იგი სიკუდიდ“ I,—„განაჩინეს იგი მოსიკუდიდ“ O, **დან. 13,41**; „შჯობს სიკუდილი ვიდრეღა არა თხოვასა“ O, **ზირ. 40,29**; „მისცეს ძმამან ძმაჲ სიკუდიდ“ **მთ. 10,21.**

**სიკუდილ-ი** «აღსრულება»: „შემდგომად სიკუდილისა (აღსრულებისა G) უსჯულოებით უსჯულოებდეთ“ M, **II შჯ. 31,29**; „სიკუდილსა არაჲ მიმცა მე“ **ფლკტ. 156,18**; „დაჰჴსნნა სალმობანი სიკუდილისანი“ **საქ. მოც. 2,24**; „სიკუდილისა თანამდებ ვარ მე“ **ლონგ. 191,33**; „სიკუდილისა შემამთხუეველ არიან“ **ფიზ. XVI, 5.** იხ. კუდომა.

**სიკურივე** სიმაგრე: „არცაღა კუალად სიკურივემან შეიწყნარის (ტჳფარი ბეჭდისაჲ)“ **გრ. ნოს.-კაც. აგებ. 222, 34.** იხ. კურივი.

**სილაღე** სიამაყე, ამპარტავნობა: „იქადით სილაღითა თქუენითა“ **იაკ. 4,16**; „რაჲთამცა სილაღჱ კაცთაჲ დაჴსნა“ **ს. გაბ.-დაჯდ. 133,29**; „ძჳრთა შემთხუევაჲ სილაღისათჳს მოიწევის“ **მ. ცხ. 366г.** იხ. ლაღი.

**სილბო** სირბილე: „სილბოჲ და სიგრძოჲ და სხუანი ესევითარნი არა შეირევიან ურთიერთას“ **გრ. ნოს.-კაც. აგებ. 201,12.** იხ. ლბილი.

**სილირწე** გარყვნილება: „ნუ იყოფინ ესე ჩუენდა, რაჲთამცა მივაქციეთ სიცბილსა მას და სილირწესა“ **ლიმ. 117,27**; „სილირწჱ და ურცხჳნოებაჲ ეშმაკისაჲ უფროჲს არს სილირწესა ძაღლისასა, რამეთუ ძაღლსა ოდეს კაცი შეჰრისხნის, მუნთქუესვე ოდენ გარე განვიდის, ხოლო ეშმაკი ძნიად განვიდის შერისხვითა“ **მ. სწ. 273,36.** იხ. ლირწი.

**სიმაგრე** ძალა, სიმტკიცე, «გარე-მოზღუდვილი»; «გარე-მოცვული»: „რაჲ არს სიმაგრჱ მათი და სიმტკიცე?“ O, **ივდ. 5,3**; „განიბნინეს... სიმაგრეთა ჴევნებისათა“ **ვრდ. 88,5**; „აღიღო დავით სიმაგრე სიონისა“ pb.,—„დაიპყრა დავით გარე-მოზღუდვილი იგი სიონისი“ M, **I ნშტ. 11,5**; „დავით იყო მაშინ სიმაგრესა შინა“ pb.,—„დავით იყო მაშინ გარე-მოცვულსა მას“ O, **I ნშტ. 11,16.** იხ. მაგარი.

**სიმალე** სიჩქარე: „მალენი ფერჴითა მათითა, ვითარცა ქურციკნი სიმალითა“ M, **I ნშტ. 12,8**; „არაოდეს დაშურენ იგინი სიმალითა“ **ბ. კეს.-ექუს. დღ. 15,22**. იხ. მალე.

**სიმამრ-ი** ცოლის მამა: „იგი იყო სიმამრი კაჲაფაჲსა“ **ი. 18,13**; „მოსე მწყსიდა ცხოვართა იოთორ სიმამრისა თჳსისათა“ O, **გამოსლ. 3,1**; „მეცნიერ იყვნეს აბუშარბისა, რომელი იყო სიმამრი მამისა იოვანესი“ **ი.-ე. 16,26**.

**სიმანქნე** ვერაგობა, ცბიერება: „კაკაბი მზაკუვარ არს და მოშურნე, და სიმანქნით შეეწევინ იგი მონადირეთა ნადირობასა“ **ბ. კეს.-ექუს. დღ. 112,21**.

**სიმართლე** «ჭეშმარიტება», სიწრფოება, სისწორე: „საქმენი ჴელთა მისთანი სიმართლე და განგებულება არიან“ Ⴀ,—„საქმენი ჴელთა მისთანი ჭეშმარიტებაჲ და განკითხვაჲ“ Ⴂ, **ფს. 110,7**; „თავადმან განსაჯოს სოფელი სიმართლით და ერი—სიწრფოებით“ **ფს. 9,9**; „ღირს სიმართლისა თქუმად“ **ფლკტ. 151,10**; „ჯერ-არს ჩემდა აღსრულებად ყოველი სიმართლე“ **მთ. 3,15**; „ქმნა... სიმართლჱ წინაშე უფლისა“ O, **IV მფ. 14,3**. იხ. მართალი.

**სიმარტივე** უბრალოება: „ნუმცა ვინ შეატყუებს სიმარტივესა თქუმულისა და სულიერისასა თქუმულსა თანა მეტსმეტყუელთასა, რომელნი სიბრძნის-მეტყუელებენ ცისათჳს“ **ბ. კეს.-ექუს. დღ. 50,6**; „მოასწავებს... სიმარტივესა ბუნებისასა“ **მ. სწ. 249,21**. იხ. მარტივი.

**სიმაღლე** მაღლობი: „სივრცე და სიგრძე, სიმაღლე და სიღრმე“ **ეფეს. 3,18**; „აღვედ მე სიმაღლესა მთათასა“ I, **ეს. 37,24**; „რომლისაჲ იყო სიმაღლჱ ვითარცა ნაძჳსაჲ“ O, **ამოს 2,9**; „აღფრინდე სიმაღლესა მზის-თუალისასა“ **ფიზ. IX 23**; „მის ნეტარისა საყოფელი სიმაღლესა იყო“ **ი.-ე. 33,37**. იხ. მაღალი.

**სიმარჯუე** წარმატება; ხერხი, ღონისძიება: „აურაცხელ არიან საქმენი ჴელთანი ყოფასა მას მათსა შინა, ვითარცა-იგი აღილებს და დასდებს მსგავსად საქმისა მის მათისა ყოველსა შინა ხუროვებასა სიმარჯჳთ... არამედ უწინარჲს მათ ყოველთა დაებადნეს ბუნებასა შინა კაცისასა ჴელნი იგი საზრახავისათჳს“ **გრ. ნოს.-კაც. აგებ. 157,24**; „სპარსთა გებაყვეს სიმარჯუე ესე“ **ქ. ცხ. 58,13**. იხ. მარჯუე.

**სიმაშურალე** გარჯა, შრომა, დაღლა: „სიმაშურალისათჳს მისისა მოართუეს მას მცირედ ღჳნოჲ სადგურად მისა“ **მ. ცხ. 427r**. იხ. მაშურალი.

**სიმაძღრე** «სავსება», სიუხვე, ნაყროვანობა, მაძღრობა: „აღივსო სიმაძღრითა იფქლისაჲთა“ O, **იგ. სოლ. 3,10**; „სიმაძღრე გინებისა განდიდებისა ჰსუა შენდა“ O,—„სავსება უპატივობისა დიდებისაგან სუ“ pb., **ამბ. 2,16**; „სიმაძღრე შენი წარმოსტყუენავს მშიერთა“ **მ. სწ. 148,11**; „ჵ მყუდროებაო, სიმაძღრისა დამახრწეველო“ **მ. ცხ. 81r**.

**სიმაძღრედ** «მაძღრივ»: „ჭამეთ ცმელი სიმაძღრედ“ pb.,—„ჭამდით ჴორცსა მაძღრივ“ O, **ეზეკ. 39,19**. იხ. მაძღარი.

**სიმახჳლე** წამახულობა: „სიმახჳლითა მით ფხისაჲთა (მარცულისაჲთა) გარე-წარიჴადის ვნებაჲ“ **ბ.-კეს.-ექუს. დღ. 67,1**. იხ. მახჳლი.

**სიმდაბლე** მორჩილება, შეჭირვება, თავმდაბლობა: „მოჰხედა სიმდაბლესა ზედა მჴევლისა თჳსისასა“ DE, **ლ. 1,48**; „იხილე სიმდაბლე ჩემი მტერთა ჩემთაგან“ **ფს. 91,4**; „შეისმინა უფალმან სიმდაბლისა შენისაჲ“ O, **დაბ. 16,11**; „განამრავლე ჩემ თანა სიმდაბლჱ“ O, **II მფ. 22, 36**; „...ევრეთ მოაუძლურებს სულსა მზუაობარსა სიმდაბლე“ **მ. სწ. 7,19**. იხ. მდაბალი.

**სიმდიდრე** «სიდიდე», სიდიადე, ქონება, შენაძენი, «ძალი», პატივი: „სიმდიდრისა (სიდიდისა Ⴂ) მისისაჲ (უფლისაჲ) არა არს დასასრულ“ **ფს. 144,3**; „ცნობილი შორის სიმდიდრესა და სიმცირესა“ **გრ ნაზ.-შობ. 297,29**; „თუალნი მისნი ვერ განძღებიან სიმდიდრითა“ O, **ეკლ. 4,8**; „კაცსა, რომელსა მოჰსცეს მას ღმერთმან სიმდიდრჱ და ნაყოფი და დიდებაჲ“ O, **ეკლ. 6,2**; „არასადა მიიცვალების სიმდიდრით სიგლახაკედ“ **მ. სწ. 112, 11**; „საცთურმან სიმდიდრისამან შეაშდვის სიტყუაჲ იგი“ **მთ. 13,22**; „ნუცა იქადინ მდიდარი სიმდიდრითა თჳსითა“ O, **მფ. 2,10**; „უმჯობეს არს სახელი კეთილი, ვიდრე სიმდიდრესა მრავალსა“ O, **იგ. სოლ. 22,1**; „სიმდიდრესა მეფეთასა შჭამდე შენ“ I, **ეს. 60,16**; „წარვაგე ჩემი სიმდიდრჱ ბოროტად მეცნიერთა კაცთა თანა“ **ი. მოც. 84,5**; „მუნ სიმდიდრე, ხოლო აქა ნაკლულევანება“ **მ. ცხ. 329r**; „მივსცე ყოველი სიმდიდრე (ძალი pb.) ამის ქალაქისაჲ“ I, **იერემ. 20,5**; „დიდებაჲ და სიმდიდრჱ და ძლიერებაჲ შთააცუ მას“ **იპ. რომ.-კურთხ. მოხ. 194,8**. იხ. მდიდარი.

**სიმედგრე** სიცუდე, უვარგისობა: „ვითარ **არა** სიმედგრე არს გონებისა უჭმარისა, რომელსა... ეშინის მარხვისაგან?“ **მრთ. S, ოქრ-მარხ. და იონ. 109,3**; „არა იცოდეს სიმედგრე მისი (ჯორისაჲ) და ზნოანებაჲ“ **ი.-ე. 48,27**. იხ. მედგარი.

**სიმეწამულე** სიწითლე: „სიმეწამულე სამოსლისა მისისაჲ ბოსორით გამო“ I, **ეს. 63,1**; „განაცხრობნ თუალთა ხილვაჲ ყუავილთა მისთა სიმეწამულისაჲ“ **ლიმ. 1,11**. იხ. მეწამული.

**სიმთავრე** მეთაურობა: „აქუნდა მჴედრობისა რომელიმე სიმთავრჱ“ **საკ. წიგ. II 145,19** იხ. მთავარი.

**სიმთრვალე** სიმთვრალე, ლოთობა: „რომელნი ჰსუამთ ღჳნოსა სიმთრვალედ“ O, **იოვ 1,5**; „არცა სიმთრვალითა, რომლისაგან არს მრუშებაჲ და სიბილწჱ“ **გრ. ნაზ.-შობ. 294,39**. იხ. მთრვალი.

**სიმიაჲთ-მწერალ-ი** სემეიოგრაფი, სიმიოგრაფი: „იყვნეს იგინი სიმიაჲთ-მწერალნი“ **რიფს. 170,38**. იხ. მწერალი.

**სიმკოდვე, სიმკოდოვნე** სიღარიბე, სიღატაკე: „ნუ ჴშირად იკითხავ სიმკოდვესა მისსა“ **მრთ. D, ოქრ.-პეტრე და ელია, 321**; „სიმკოდოვნისაებრ ჩემისა“ M, **I ნშტ. 22,14**; „სალმობაჲ და სიმკოდვე... შემწუხებელნი კაცთანი“ **ბ. კეს.-ექუს. დღ. 34,36**. იხ. მკოდოვი.

**სიმკუდრე** მომაკვდაობა: „განიცადე გონებითა... სიმკუდრე ჴორცთაჲ“ **მ. ცხ. 83r**. იხ. მკუდარი.

**სიმპალე** სიდამპლე: „წარწყმდებიან შორის სიმპალესა მას დაბუდებულნი მატლნი“ **მ. ცხ. 78v**. იხ. [მპალი].

**სიმრავლე** ხალხი, მასა; სიბევრე: „ერისა სიმრავლჱ ფრიადი (იყო მუნ)“ **ლ. 6,17;** „შეუდგა მას სიმრავლჱ იგი ხილვად“ **ფლკტ. 133,25;** „მევიდოდა წმიდისა მის თანა ამბოხი მრავალი დედებისა და მამებისაჲ, სიმრავლჱ ურიცხჳ“ **შუშ. IX,11;** „დადუმნა ყოველი იგი სიმრავლჱ“ **საქ. მოც. 15,12;** „სიმრავლე იგი მოსდევდა თომას“ **თომა მოც. 17,15;** „მოგეცინ შენ ღმერთმან... სიმრავლჱ იფქლისა და ღჳნისაჲ“ **იპ. რომ.-კურთხ. ისაკ და იაკ. 24, 10;** „სიმრავლჱ ძუალთა მისთა დააშუშუვა“ **O, იობ 33; 19;** „ბევრნი სიმრავლენი სალმობათანი—ნაყროვანებისაგან და ფუფუნებისაგან იტყჳედ მკურნალნი“ **მრთ. S. ოქრ.-მარხ. და იონ. 109,15.**

**სიმრავლჱ აღმურვილ-ი** ხალხი შერეული: „დიდი იგი სიმრავლჱ აღმურვილი დიდისა მის საკჳრველისა ქალაქისა ნინეველთაჲსა“ **მრთ. S. ოქრ.-მარხ. და იონ. 102, 15.**

**სიმრავლჱ ერისა-ჲ** ხალხი, კრებული, მასა: „შეკრბა... სიმრავლჱ ერისაჲ“ **მრ. 2,2;** „შეძრწუნდა ყოველი სიმრავლჱ ერისაჲ“ **რიფს. 170,21.** იხ. მრავალი.

**სიმრგულე** წრე, სფერო: „სიმრგულესა თჳსსა მიიქცევის სული“ **O, ეკლ. 1,6;** „თავადმან სიმრგულე მისი გარე-მოაქციის“ **O, იობ 37,11;** „რომელსა უპყრიეს სიმრგულე ქუეყანისაჲ“ **I, ეს. 40,22;** „მზე განჰვლის ათორმეტთა მათ ნაწილთა სიმრგულესა მას შინა შეუძრავსა“ **ბ. კეს.-ექუს. დღ. 84,16.** იხ. მრგუალი.

**სიმრთელე** ჯანმრთელობა: „აწ ცან... ვითარცა ჴშირად და მრღჳედ ჰავალთა მდინარეთა სიმრთელესა ჴორცთასა... გარდააქცევედ“ **მრთ. S. ოქრ.-მარხ. და იონ. 109,18;** „სიმრთელე ჴორცთა ამათ სიკუდილისათჳს ყოლადვე არას გუარგებს“ **მ. ცხ. 85r;** „წარვედ და მივედ სიმრთელით“ **საკ. წიგ. II 104,23.** იხ. მრთელი.

**სიმრუდე** უსწორობა, სიდრკუე: „სიმრუდე კირჩხიბისაჲ ბუნებით არს“ **მ. სწ. 148,10.** იხ. მრუდი.

**სიმრღჳე** ამღვრეულობა: „მაშინ დავინახე, რამეთუ სიწმიდე მისი სიმრღჳე არს“ **ბალ. 6,38.** იხ. მრღჳე.

**სიმსივნე:** „დაუჴჳრდა დიდძალი იგი სიმსივნჱ მისი“ **შუშ. VII 4.** იხ. მსივანი.

**სიმტიერე** სიმელოტე: „სამკაულისა წილ თავისა სიმტიერე მოგიჴდეს“ **O, ეს. 3,24;** „ყოველსა თავსა სიმტიერჱ“ **O, ეზეკ. 7,18.** იხ. მტიერი.

**სიმტკიცე** «ძლიერება», სიძლიერე, სიმაგრე; სიგელი: „ყო სიმტკიცითა მკლავისა თჳსისაჲთა“ **DE,**—„ყო ძლიერებაჲ მკლავითა თჳსითა“ **ლ. 1,51;** „სიმტკიცე ძალისა ჩემისაჲ ვითარცა არარაჲ არს შენ წინაშე“ **ფს. 38,6;** „დააქცინა... სიმტკიცენი ასულისა იუდაჲსნი“ **O, გოდ. იერემ. 2,2;** „ჰყავ სიმტკიცე მისი შეძრწუნებულ“ **ფს. 88,41;** „დაუსხნეს სიმტკიცენი და ჴელით-წერილნი და ოქრობეჭედნი ღმრთის-მსახურთა მეფეთანი“ **ი.-ე. 14, 33.** იხ. მტკიცე.

**სიმქისე** უხეშობა, სიტლანქე, სიმკაცრე: „შე-ცა-ეშინა, ნუუკუე ვერ დაითმინოს სიმქისე სიტყუათა მისთაჲ“ **ბალ. 107,21;** „მოართჳს მას პური ტფილი და არა მაგარი, რაჲთა არა ავნოს სასასა მისსა სიმქისემან მისმან უჩუეველობისა მისისაგან“ **გრ. ნოს.-კაც. აგებ. 205,9.** იხ. მქისე.

**სიმღერა** თამაში, «საკიცხავი», ხუმრობა: „აღდგეს სიმღერად“ **I კორ. 10,7;** „იწყეს ცხენთა მათ სიმღერად“ **მრთ. A, ანტ. დ. 34;** „ვითარცა ყრმანიღა იმღერიედ ნიგუზითა, გინა თუ სხჳთა სიმღერითა“ **Ath.—11,78r;** „ესმა მუნით გამო ჴმაჲ სიმღერისაჲ“ **ბალ. 50,14;** „საშჯელი სიმღერით მიუვლინე მათ“ **O,**—„სასჯელი საკიცხვად მოუვლინენ“ **pb., სიბრძ. სოლ. 12,25;** „სიმღერით ვქმენით ესე“ **O, იგ. სოლ. 26,19;** „რომელნიმე განმცხრომელ და მრავალჴმა, და რომელთამე არა აქუს განცხრომაჲ და არცა სიმღერაჲ“ **ბ. კეს.-ექუს. დღ. 112,16.** იხ. მღერა.

**სიმღიერე** მუნი, ქეცი; «მღიერი»: „გგუემოს შენ... სიმღიერითა უცხოჲთა და ფხანითა“ **M, II შჯ. 28,27;** „მოვავლინო თქუენ ზედა სიმღიერე“ **M, ლევიტ. 26,16;** „კაცისა თანა, რომლისა იყოს სიმღიერე“ **pb.,**—„კაცი, რომლისა თანა იყოს... მღიერი“ **G, ლევიტ. 21,20.** იხ. მღიერი.

**სიმყარე** სიმტკიცე: „იხილეა გოდლისა იგი სიმყარჱ?“ **მ. სწ. 84,29.** იხ. მყარი.

**სიმყრალე:** „ღორი, რომელი იმწუბის სიმყრალესა მწჳრისასა“ **მ. სწ. 24,16;** „ძენ სახლსა შინა და ყარნ, რომლისა სიმყრალისაგან ივლტიან“ **მ. ცხ. 78r.** იხ. მყრალი.

**სიმყჳრტე, სიმყურტე:** „სიმყურტე იგი ზღჳსაჲ და ქუეყანისაჲ“ **მ. სწ. 124,11;** „განაქარვა სიმყურტჱ იგი ზღჳსაჲ“ **Sin.—11,137v;** „მცირემან ქჳშამან სიმყჳრტჱ იგი ძლიერებისა მისისაჲ შეუძლის დაფარვად“ **Ath.—11,173v.** იხ. მყჳრტე.

**სიმშჳდე** «მშჳდობა», სიწყნარე: „გლოცავ თქუენ სიმშჳდითა მით და სახიერებითა ქრისტესითა“ **II კორ. 10,1;** „სუფევდი ჭეშმარიტებისათჳს და სიმშჳდისა (მშჳდობისა C)“ **Ⴂ ფს. 44,5.** იხ. მშჳდი.

**სიმცირე** ნაკლებობა; სიცოტავე: „სიმცირე დღეთა ჩემთაჲ მითხარ მე“ **ფს. 101,24;** „ცნობილი შორის სიმდიდრესა და სიმცირესა“ **გრ. ნაზ.-შობ. 297,29.** იხ. მცირე.

**სიმძაფრე, სიმძლაფრე,** სიმძლავრე, სიმძიმე, სისასტიკე, ჩქერა, «სიმრავლე», სიმწვავე: „ბოლოჲთ კერძოჲ იგი დაირღუეოდა სიმძაფრითა“ **საქ. მოც. 27,41;** „აღგჳმცირე... სიმძაფრე ესე ჰაერისაჲ ამის მწარისაჲ“ **სბსტ. 137,16;** „აღიღო იგი სიმძაფრემან ქარისამან“ **O, დან. 2,35;** „აღქაფნებოდა წყალი იგი, ვითარცა სიმძაფრჱ ჴევისაჲ“ **O, ეზეკ. 47,5;** „ვითარცა სიმძაფრჱ წყლისაჲ“ **O, იგ. სოლ. 21,1;** „გამოსცა სიმძაფრჱ მყურისაჲ მდინარემან მან“ **O,**—„აღმოაცენებდა მდინარე სიმრავლესა მყუართასა“ **pb., სიბრძ. სოლ. 19,10;** „სიმძაფრისა მისგან სიცხისა და წყურილისა დაიწუებოდეს“ **საკ. წიგ. II 81,38;** „დაღაცათუ გუეკუეთნენ განსაცდელთა სიმძლაფრენი მრავალფერნი, (არსადა დავეცნეთ)“ **მ. სწ. 160,7;** „სიმძლაფრითა ქარიშაჲთა განვლო მართლ“ **Sin.—11, 393v.** იხ. მძაფრი.

**სიმძიმე** ტვირთი, დამძიმება: „სიმძიმჱ და განრყუნილებაჲ სტომაქისაჲ (შესწყდნის)“ **მრთ. S. ოქრ.-მარხვ. და იონ. 109,14;** „ურთიერთას სიმძიმე იტჳრთე“ **გალატ. 6,2;** „რომელთა ვიტჳრთეთ სიმძიმე დღისაჲ და სიცხჱ“ **მთ. 20,12.** იხ. მძიმე.

**სიმძლაფრე** იხ. სიმძაფრე.

**სიმწარე:** „პირი... სიმწარითა სავსე არს“ **ჰრომ. 3,14;** „მშჳდობასა მოიქცა სიმწარე ჩემი“ **O, ეს. 38,17;** „შე-

ვიდა მუნ შინა სიმწარითა სავსე“ **შუშ. II,27**; „იქმნა სიტკბოებაჲ მისი სიმწარე“ H—**622,1v**; „ოფლი სიმწარისაჲ გამოცემულ არნ პირსა მისსა“ **მ. სწ. 227,25**. იხ. მწარე.

**სიმწულილე** სიწვრილე, სიწმინდე: „არა მიკჳრს... სიმწულილისაგანცა ღრიაკალთა ისრისა“ **ბ. კეს.-ექუს. დღ. 138,3**. იხ. მწულილი.

**სიმწჳსე** სიდიდე: „ნუ ჰხედავ... ნუცა სიმწჳსესა ჰასაკისა მისისასა“ O, **I მფ. 16,7**; „ესენი სიმწჳსითა ჴორცთაჲთა... უფროჲს სახელოვნად იქცეოდეს“ **მრთ. S. ბ. კეს.-40-თჳს 116,31**. იხ. მწჳსი.

**სიმჭევრე**: „ეგრეცა სიმჭევრე სამოსლისა მისისაჲ არნ“, Ath.-**11,290r**.

**სიმჴნე** სიმამაცე, სიძლიერე, «სათნოება», «ღუაწლი»: „არა მივსცე და არცა სიმჴნე ესე ჩემი გამოქანდაკებულთა“ O,—„არა მივსცე არცა სათნოებაჲ ესე ჩემი გამოქანდაკებულთა“ I, **ეს. 42,8**; „ესრეთ აღესრულნეს სიმჴნითა“ B,—„ესრეთ ილუაწეს ღუაწლი კეთილი და აღესრულნეს“ A, **სბსტ. 143,18**; „გამოიყვანის კრულნი სიმჴნითა თჳსითა“ **ფს. 67,7**; „ყოვლისა სიმჴნისა მჴდომ.არიან კერპთა მათ მანქანებანი“ **ლონგ. 189,28**; „შევსუათ სასუმელი სიმჴნისაჲ“ **რიფს. 165,15**; „სიმჴნით ძლევაჲ აჩუენიან მტერთა მიმართ“ **მ. სწ. 108,5**; „დამაშურალობითა შრომათა მათ შინა სიმჴნისა მისისაჲთა სენი სნეულებისაჲ მოიწია მის ზედა“ **შუშ. XIV, 2**; „რომელი ჰბაძვიდეს მოღუაწესა, ჯერ-არს მისა, რაჲთა სიმჴნე აქუნდეს“ **ბ. კეს.-ექუს. დღ. 76,26**. იხ. მჴნე.

**სიმჴურვალე** სიცხე: „გულისაგან აღმოჰკრთების სიმჴურვალე“ **გრ. ნოს.-კაც. აგებ. 163,29**. „დაშრიტე სიმჴურვალე იგი გულის-წყრომისაჲ შენისაჲ“ **მ. სწ. 8,14**. იხ. მჴურვალე.

**სინათლე**: „დააბნელა სინათლე იგი გულისაჲ“ **მრთ. A, ქ. იერ.-სინან. 64**. იხ. ნათელი.

**სინანულ-ი** შენანება: „მე ნათელ-გცემ თქუენ წყლითა სინანულად“ **მთ. 3,11**; „რომელთა არა უჴმს სინანული“ **ლ. 15,7**; „იყო სინანული დიდ“ O, **IV მფ. 3,27**; „შემდგომად სიკუდილისა სინანული არღარა არს და მკუდარი არა ინანის“ **მ. სწ. 256,24**; „სინანული გჳჴმს“ **მ. ცხ. 55v**. იხ. ნანება.

**სინდის-ი** იაკინთი: „რომელი-იგი იმკვებინ სინდისითა“ O, **ზირ. 40,3**.

**სინდონ-ი, სიდონ-ი** «პალეკარტი», «არდაგი», წმინდა ტილო: „მიგცნე თქუენ ოცდაათნი სინდონნი“ G,—„მიგცე თქუენ ოცდაათი არდაგი“ O, **მსჯ. 14,12**; „სინდონი ერთი ემოსა, რომელ არს პალეკარტი“ **მ. ცხ. 91v**; „სიდონითა ღმერთი დაფარეს“ **ეპ. კჳპრ.-დაფლ. 96**; „წარგრაგნა (გუამი) სიდონითა“ H—**341,146**.

**სინედლე** «კაწახი», სინესტე, სისველე: „გასუა... სინედლისაგან ბროწეულთა ჩემთასა“ M,—„გასუა... კაწახი მროწეულთა ჩემთაჲ“ O, **ქება 8,2**; „ყოველნი ბარკალნი შეიგინნენ სინედლითა“ O, **ეზეკ. 21,7**. იხ. ნედლი.

**სინელე** საამო სუნი: „იგივე გემოჲ და იგივე სინელე ჰგიენ (ღჳნისაჲ)“ **ხ. გაბ.-მოც. საკს. 101,18**. იხ. ნელი.

**სინუქ-ი** «სინოხი»: „მისცნე იგინი საპყრობილესა სინუქისსა“ O,—„მისცე იგი შესაწყუდევლად სინოხს“ pb., **იერემ. 29,26**.

**სიონ-ი** «დედაჲ ყლ῀თა ეკლესიათაჲ»: „აღესრულების სატფურებაჲ წმიდისა და დიდებულისა სიონისაჲ, რომელ არს დედაჲ ყოველთა ეკლესიათაჲ, რომელი დააფუძნეს წმიდათა მოციქულთა“ Ath.—**11, 178v**.

**სიორძილ-ი** აღორძინება, წამოზრდა: „სიორძილსა მას გუამისასა ჰყოფდით აღსაშენებელად თავისა თქუენისა სიყუარულით“ **ეფეს. 4,16**. იხ. ორძ-.

**სიპეა**: „სიპეათათჳს თქუმულ არს, ვითარმედ წარმოსთხევენ მელანსა“ A—**92,796**.

**სიპოხე** სინოყივრე, სიმსუქნე: „სტომაქი მოიდნობს საჭმელსა და სიპოხესა მისსა მისცემს ნესტუთა მათ ღაძლიანთა“ **მ. სწ. 176,23**; „თანაზიარ... სიპოხისა ზეთის-ხილისა იქმენ“ **ჰრომ. 11,17**; „წარვედით, ჭამეთ სიპოხე და სუთ სიტკბოებაჲ“ O, **I ეზრა 9,52**; „დაემჴუა ტაბლაჲ შენი, სავსე სიპოხითა“ O, **იობ 36,16**; „ცმელითა სიპოხისაჲთა განძღეს სული ჩემი“ **ფს. 62,6**; „ჭამეთ და სუთ სიპოხე თქუენი“ O, **ნეემ. 8,10**. იხ. პოხა.

**სირ-ი** ფრინველი, ჩიტი, ბარტყი: „მრავალთა სირთა უმჯობეს ხართ თქუენ“ **მთ. 10,31**; „აღდგეს ჴმასა სირისასა“ O, **ეკლ. 12,4**; „რაჲთა განერე... ვითარცა სირი ირემსა“ **მრთ. S. ოქრ.-გურიტ. 226,4**; „ველისა სირთა დაისწავლნეს ქამნი მოსლვისა მათისანი“ I, **იერემ. 8,7**; „ანუ არა ხუთი სირი განიყიდების ორის დანგის?“ **ლ. 12,6**; „მომნადირეს მე, ვითარცა სირი, მტერთა ჩემთა ცუდად“ O, **გოდ. იერემ. 3,52**.

**სირა** ფართო შოლტი, მოქსოვილი ფინიკის ფურცელთაგან, ჭილობი: „თხზავნ სირასა ფურცელთაგან ლერწმისათა“ **მ. ცხ. 271r**; „მიწვა მოწაფე იგი სირასა ზედა და შეისუენა“ **ლიმ. 45,11**.

**სირაქლემ-ი** struthio: „იყოს ეზოჲ იგი საყოფელ სირაქლემთა“ O, **იერემ. 49,33**; „უკუეთუ მიუდგეს სირაქლემი და იხჳ“ O, **იობ 39,13**; „არს იჭუანჩსა შინა ჩემსა მარგალიტი, ვითარცა კუერცხი სირაქლემისაჲ“ **ბალ. 58,14**. იხ. აქლემი.

**სირაჯ-ი**: „ვითარცა ზეთი პატრუკსა, ვიდრემდის ადგნ-ლა, სირაჯსა აწოვებნ და ცეცხლი იგი ძლიერად ინათებინ“ **მ. სწ. 182,16**.

**სირბილ-ი** გაქცევა, სვლა: „არა დაეხრწევის სირბილსა“ **მ. ცხ. 201v**; „იწყო სირბილად“ X **349r**; „სირბილსა მას შინა მათსა დაჰვარდა მათგან ერთი ლეღჳ“ **მ. ცხ. 88r**; „გჳღირს... სარბიელსა მას მოღუაწებისასა გამოწულილვით სირბილი“ **მ. ცხ. 86v**. იხ. სრბა.

**სირინოს-ი** «დედაჭუავი»: „არს მფრინველი ერთი, რომელსა ჰრქჳან სირინოს“ A—**35, 147v**; „დაემკჳდრნენ მას შინა ასულნი სირინოსთანი“ pb., — „დაემკჳდრნენ მუნ ასულნი დედაჭუავთანი“ O, **იერემ. 50,39**.

**სირცხჳლ-ი**: „იწყო სირცხჳლით უკუანაჲსკნელსა ადგილსა დაპყრობად“ **ლ. 14,9**; „იცის სირცხჳლი კერპთა შეურაცხის მყოფელთა მიმართ“ **მრთ. S. ბ. კეს.-40-თჳს 118,19**; „სირცხჳლმან პირისა ჩემისამან დამფარა მე“ **ფს. 43,16**; „სირცხჳლ მამისა—შვილი უგუნური“ O, **იგ. ხოლ.**

19,18; „აწ არა-მე არსა შენდა სირცხჳლ?“ **ფლკტ. 136,22**; „ჯერ-არს შენდა სირცხჳლი და კდემაჲ“ **მ. სწ. 88,10**. იხ. რცხუენა.

**სირცხჳლეულ-ი** სირცხვილით აღსავსე, შერცხვენილი; «შეურაცხი»: „ნუ მოიქცევინ მდაბალი სირცხჳლეული“ **ფს. 73,21**; „ვიდოდიან სირცხჳლეულნი“ **I, ეს. 45,16**; „სირცხჳლეული განმავალ ვარ“ **მ. ცხ. 52v**; „სირცხჳლეულ და კდემულ არნ“ **მ. სწ. 140,12**; „მან სირცხჳლეულ ყვნეს ყოველნი მტერნი ჩუენნი“ C,—„მან შეურაცხ ყვნეს მტერნი ჩუენნი“ **ფს. 107,14**. იხ. სირცხჳლი.

**სისადაგე** «სიწრფოება»: „ჰმსახურეთ მას სისადაგითა და სიმართლითა“ G,—„ჰმსახურებდით მას სიწრფოებით და სიმართლით“ M, **ისუ 6. 24,14**. იხ. სადაგი.

**სისაწყლე**: „ითხოვეთ შენდობაჲ ჩუენისა სისაწყლისა“ A—**484,313r**.

**სისრა** სროლა: „სისრად ისრითა და ქვითა დიდ-დიდითა“ **II ნშტ. 26,15**; „შურდულითა იწყეს სისრად ქვასა“ Sin.—**11,347r**.

**სისრის-ყოფა** სროლა: „სისრა-უყო მათ“ **ფს. 63,5**. იხ. ყოფა.

**სისრულე**: „ესრეთ მოიწია სისრულესა სიჭაბუკისასა“ **თ̃ე 55r**; „რომლითა შეუძლონ აღსლვად ღმრთისამიერსა მას სისრულესა“ **მ. ცხ. 24r**. იხ. სრული.

**სისულელე**: „ჯერ-იჩინა ღმერთმან ქადაგებითა მით სისულელისაჲთა ცხოვრება“ **I კორ. 1,21**. იხ. სულელი.

**სისქე** «სიზრქე»: „ვითარცა სისქე (სიზრქე C) მიწისაჲ განეფინა ქუეყანასა ზედა“ C, **ფს. 140,7**. იხ. სქელი.

**სისწრაფე** სიჩქარე: „სისწრაფითა სამჯრისა წილ თჳსისა შეისხა მოსასხმელი დედაკაცისაჲ მის“ **მ. ცხ. 161v**; „ბრძანებაჲ მაქუნდა ნუსხვისაჲ ოდენ სისწრაფისაგან“ H—**2251,204r**. იხ. სწრაფი.

**სისხლ-ი**: „სისხლი მაგისი ჩუენ ზედა და შვილთა ჩუენთა ზედა“ **მთ. 27,25**; „განრცხას... სისხლითა ყურძნისაჲთა სამკაული თჳსი“ O, **დაბ. 49,11**: „დასაბამი ცხორებისა კაცთაჲ: წყალი, ცეცხლი... თაფლი, სისხლი ყურძნისაჲ, სამოსელი“ O, **ზირ. 39,31**; „შური ვიძიო სისხლისა იეზრაელისა“ O, **ოვსე. 1,4**; „რაჲსა შეჰბღალეთ სისხლითა სამოსელი იგი ყუავილოვანი“ **იპ. რომ.-კურთხ. ისაკ და იაკობ. 2**; „რომელი იყო სისხლისა დინებასა ზედა ათორმეტ წელ“ **მთ. 9,20**; „სისხლი ყურძნისა ღჳნოჲ არს“ Ath.—**11,238r**. იხ. მესისხლე, მოსისხლე, მოსისხლება, მოსისხლეობა, უსისხლო.

**სიტკბო ნეემ. 8,10***. იხ. ტკბილი.

**სიტკბო(ვ)ება** სიტკბო: „იხილე სიტკბოებაჲ, და სასტიკებაჲ ღმრთისაჲ“ **ჰრომ. 11,22**; „მისწიფე იგი კურთხევასა სიტკბოებისა შენისასა“ C, **ფს. 20,4**; „გამოადინებდენ მთანი სიტკბოებასა“ O, **ამოს 9,13**; „ფრიადი წყალობაჲ და სიტკბოებაჲ მოგუფინა“ **ი.-ე. 53,22**; „წინა-აღსადკომელად... სიმწარისა (ღმერთსა მოუცემიეს) სიტკბოებაჲ“ **მ. სწ. 144,7**. იხ. სიტკბო.

**სიტფო** სითბო: „იქედნჱ სიტფოჲსა მისგან გამოჴდა“

* წყარო ფანქრითაა მიწერილი (რედ.).

**საქ. მოც. 28,3**; „სიტფოჲ ჰაერისაჲ“ **მ. სწ. 124,11**; „რაჲთა ვაგრძნე სიტფოჲ წყლისაჲ“ Sin.—**11,248r**. იხ. ტფილი.

**სიტყბო II ნშტ. 3,8***.

**სიტყუა** თქმა, «საუბნარება», მეტყველება, თხრობა, «მიმოდება»: „ეტყოდა მათ“ **მთ. 9, 18**; „რომელი იტყჳს გმობასა“ **ლ. 5,21**; „რომელსა-ესე ვიტყჳ, არა უფლისა მიერ ვიტყჳ“ **II კორ. 11,17**; „ეტყოდეს მათ“ M,—„ისაუბნარეს მათდამი“ G, **ისუ 6. 22,15**; „იწყო სიტყუად ჴელოვანთა მეტყუელთა მათებრ თითითა“ **ფლკტ. 154,8**; „არა თუ პირისაგან და ბაგეთა მამისა და ძისათა იტყუების“ **მრთ. A, კ. იერ.-მარტჳლ. 163**; „რამეთუ იტყოდეს, ვითარმედ განკრთომილ არს (განცთა C)“ **მრ. 3,21**; „იტყოდა გულსა თჳსსა“ **მრ. 5,28**; „იგინი (ძაღლნი) იტყოდიან პირითა მათითა“ **ფს. 58,8**; „გუსიტყუავს ჩუენ ცოდვაჲ სწავლულებისა ჩუენისაჲ“ pb.,—„მიმომდებს ჩუენ ცოდვათათჳს სწავლისა ჩუენისათა“ O, **სიბრძ. სოლ. 2,12**.

**სიტყუა** (სიტყჳსა) თქმული, მცნება, საუბარი, ანგარიში, ამბავი, ბრძანება: „ერთი ასოთაგანი, გინა თუ სიტყუაჲ ერთი უქმარ არს წიგნი იგი“ Sin.—**97,46r**; „შეიწყნარნა სიტყუანი ცხორებისანი მოცემად ჩუენდა“ **საქ. მოც. 7,38**; „დაწერნა მოსე ყოველნი ესე სიტყუანი უფლისანი“ O, **გამოსლ. 24,4**; „აღმოთქუნ გულმან ჩემმან სიტყუაჲ კეთილი“ **ფს. 44,2**; „ჰე უვის ძჱ, სიტყუაჲ იგი ჭეშმარიტებისაჲ“ **თ̃ე 551**; „სიტყუაჲცა შენი გამოგაჩინებს შენ“ **მთ. 26,73**; „განეფინა სიტყუაჲ ესე“ **ლ. 7,17**; „მიუგეს მათ სიტყუაჲ“ G, **რიცხ. 13,27**; „განითქუა სიტყუაჲ ესე ჰურიათა შორის“ **მთ. 28,15**; „უწამებდ ნუ სიტყჳთა ლალვისაჲთა“ **II ტიმ. 2,14**. იხ. ბოროტის-მეტყუელება, გამომეტყუელი, განსიტყუება, გულის-სიტყუა, დიდების-მეტყუელება, ერთ-სიტყუა, ვარსკულავის-მეტყუელი, თესლის-მეტყუელი, იგავით-მეტყუელი, მალიად-მეტყუელი, მეტყუელება, მრავალმეტყუელი, მრავალმეტყუელება, მრავლის-მეტყუელი, მრავლის-მეტყუელება, მრავლის-სიტყუა, ორის-მეტყუელი, პირმეტყუელი, პირუტყუ, სასიტყუელი, უსიტყუელო, უტყუ, ძჳრის-სიტყუა.

**სიტყჳსა აღდგინება** «სიტყჳსა განგება»: „რომელსა უნდა სიტყჳსა აღდგინებაჲ მონათა თჳსთა თანა“ C,—„რომელმან ინება სიტყჳსა განგებაჲ მონათა თჳსთა თანა“ DE, **მთ. 18,23**. იხ. აღდგინება.

**სიტყუათ(ა) მკერავ-ი** იხ. სიტყჳს-მკერავი; მკერავი.

**სიტყუათ-მოყუარე** ფილოლოგი: „სიტყუათ-მოყუარენი ხართ, ვიცი, და ვითარმედ არა ჭეშმარიტებით ფილოსოფოსნი ხართ“ **მ. ცხ. 300v**. იხ. მოყუარე.

**სიტყუა-მეცნიერ-ი** მჭერმეტყველი: „კაცი სიტყუამეცნიერი მოვიდა ეფესოდ“ **საქ. მოც. 18,24**. იხ. მეცნიერი.

**სიტყუა-პოვნიერ-ი**: „იყო იგი ფრიად გონიერ და სიტყუაპოვნიერ“ **ბალ. 125,6**. იხ. პოვნიერი.

**სიტყუა-ჴელოვნება** მჭერმეტყველება: „არაჲ თუ სიტყუა-ჴელოვნებითა რასმე გეტყჳ შენ“ **ფლკტ. 133,16**. იხ. ჴელოვნება.

**[სიტყუება]** იხ. სიტყუა.

* წყარო ფანქრითაა მიწერილი (რედ.).

**სიტყჳერ-ი** «საკითხავი», სიტყვები; მეტყველი: „დასდვა მას ზედა სიტყჳერი“ G,—„დასდვა სამჴართა მათ ზედა საკითხავი იგი“ O, **ლევიტ. 8,8**; „სიტყჳერნი უმჯობეს არიან პირუტყუთასა“ H—**341,108**. იხ. სიტყუა.

**სიტყჳერობა:** „განყოფილ ხარ პირუტყუთაგან... ნიჭითა მით სიტყჳერობისაჲთა“ H—**2251,279v**. იხ. სიტყჳერი.

**სიტყჳთ-ლალვა** მრთ. A. **ანტ. დ. 31***. იხ. ლალვა.

**სიტყჳთ-მეცნიერ-ი** მჭერმეტყველი, რიტორი: „აღადგინნა ღმერთმან ქადაგნი სიტყჳთ-მეცნიერნი“ **ს. გაბ.-მოც. საკ. 93,10**. იხ. მეცნიერი.

**სიტყჳთ-ჴელოვან-ი:** „სიტყჳთ-ჴელოვანი და მეცნიერი წიგნთაჲ და განმმარტებელი (მოიწია)“ **ს. გაბ.-მოც. საკ. 93,15**. იხ. ჴელოვანი.

**სიტყჳს-გამომეძიებელ-ი:** „მწიგნობარნი იგი სიტყჳს-გამომეძიებელად შედგომილ იყვნეს მათა“ C, **მრ. 9,14**. იხ. გამომეძიებელი.

**სიტყჳს-გამოძიება:** „ვითარ-იგი გამოეძიებდეს მის თანა სიტყუასა მას“ **მრ. 12,28**; „იწყეს სიტყჳს-გამოძიებად მისგან“ C, **მრ. 8,11**. იხ. გამოძიება.

**სიტყჳს-გება** პასუხის გაცემა, «ცილობა»: „სიტყუას-უგებდეს ძენი იოსებისნი ისოჲს“ M,—„ეცილნეს ძენი იოსებისნი იისუსა“ G, **ისუ ნ. 17,14**; „რომელი სიტყუას-უგებ ღმერთსა“ **ჰრომ. 9,20**; „ვითარ-იგი სიტყუას-მიგებდეს მეჭურიანი“ **საქ. მოც. 28,19**; „იწყო სიტყჳს-გებად მისა თევდოსია“ **ფლკტ. 136,14**; „ესრეთ სიტყუას-უგებ მღდელთ-მოძღუარსა მაგას“ C, **ი. 18,22**.

**სიტყჳს-გება** პასუხი, პასუხის-გაცემა, ცილობა, «სიტყჳს-მიგება»: „დაუკჳრდებოდა ყოველთა, რომელთა ესმოდა... სიტყჳს-გებაჲ მისი“ C,—„განუკჳრდებოდა მათ ყოველთა, რომელთა ესმოდა... სიტყჳს-მიგებაჲ მისი“ DE, **ლ. 2,47**; „ჩემი სიტყჳს-გებაჲ... ესე არს“ **I კორ. 9,3**; „ისმინეთ ჩემი თქუენდა მიმართ ჩემისა ამის სიტყჳს-გებისაჲ“ **საქ. მოც. 22,1**; „სიტყჳს-გებაჲ აღადგინის ყოველმან უკეთურმან“ O, **იგ. სოლ. 17,11**; „პირველსა მას სიტყჳს-გებასა ჩემსა არავინ თანა დამიდგა მე“ **II ტიმ. 4,16**.

**სიტყჳს-მგებელ-ი** მოცილე, მოპაექრე: „ვითარცა სიტყჳს-მგებელი მღდელი“ O, **ოვსე 4,4**; „არა ვიყვნეთ ჩუენ სიტყჳს-მგებელ და მოსარჩლე“ **მ. სწ. 268,16**. იხ. მგებელი.

**სიტყჳს-მეცნიერ-ი** მჭერმეტყველი, რიტორი: „შემძლებელ არს ღმერთი, ვითარმცა გამოაჩინნა სიტყჳს-მეცნიერნი ქადაგად“ **ს. გაბ.-მოც. საკ. 92,26**. იხ. მეცნიერი.

**სიტყჳს-მზრახვალ-ი:** „კაცნი დასხდიან მუნ სიტყჳს-მზრახვალნი“ **ლიმ. 37,8**. იხ. მზრახვალი.

**სიტყჳს(ა)-მიგება** პასუხის გაცემა: „ნუ ჰზრუნავთ, ვითარ ანუ რაჲ სიტყუაჲ მიუგოთ“ **ლ. 12,11**; „უნდა სიტყჳს-მიგებად ერისა მის“ **საქ. მოც. 19,33**; „შეგიძლონ შენ სიტყჳსა-მიგებად“ **ფოკა 340r**.

**სიტყჳს-მიგება** «სიტყჳს-გება»: „განუკჳრდებოდა მათ ყოველთა, რომელთა ესმოდა... სიტყჳს-მიგებაჲ (სიტყჳს-გებაჲ“ C) მისი“ **ლ. 2,47**. იხ. მიგება.

**სიტყჳს-მიმგებელ-ი:** „რაჲთა არა დღესა მას სარჩელისასა იხილვნეთ სიტყჳს-მიმგებელ“ **მ. სწ. 247,20**. იხ. მიმგებელი.

**სიტყჳს(ა)-მირთუმა** «მითხრობა»: „სიტყუაჲ მივართუათ მომავლინებელთა ჩუენთა“ DE,—„მიუთხრათ მომავლინებელთა მათ ჩუენთა“ **ი. 1,22**. იხ. მირთუმა.

**სიტყჳს-მიცემა** პასუხისგება, ანგარიშგება; აღთქმა: „ყოველი სიტყუაჲ უქმი, რომელსა იტყოდიან კაცნი, მისცენ სიტყუაჲ მისთჳს“ **მთ. 12,36**; „სიტყუაჲ მიმიცემიეს თავისა ჩემისადა“ **მ. ცხ. 279r**; „სიტყუაჲ მიმიცემიეს ქრისტესდა“ **მ. ცხ. 309v**. იხ. მიცემა.

**სიტყჳს(ა)-მკერავ-ი/მკერვალ-ი, სიტყუათა მკერავ-ი** სიტყვით მკურნალი (სიტყვა-სიტყვით: რაფსოდი): „მე ვარ კაცი სიტყჳს-მკერავი“ **ბალ. 11,31**; „მე კაცი ვარ სიტყჳსა მკერვალი“ **ბალ. 12,3**; „მოეჳსენა კაცი იგი სიტყუათა მკერავი“ **ბალ. 14,3**. იხ. მკერავი/მკერვალი.

**სიტყჳს-მოგება** პასუხის-მიცემა: „არა მოუგეს მას სიტყუაჲ“ O, **IV მფ. 18,36**; „მომიგე მე სიტყუაჲ“ O, **მიქ. 6,3**.

**სიტყჳს-მოგება** პასუხი: „არა აქუს სიტყჳს-მოგებაჲ ღმერთსა ამას შენსა“ **ფლკტ. 134,19**. იხ. მოგება.

**სიტყჳს-მოქმედ-ი** პოეტი: „ვითარცა-იგი ვინმე თქუენთაგანნი სიტყჳს-მოქმედნი იტყჳან“ **საქ. მოც. 17,28**; „ომეროსისთა წარმოილებდა სტრიქონთა, რომელ-იგი მათ ყოველთა მიერ სიტყჳს-მოქმედთა განსაკუთრვებელ იყო“ **Sin.—11, 215v**. იხ. მოქმედი.

**სიტყჳს-მოცემა** «რიცხჳს მოცემა», ანგარიშგება: „მომეც მე სიტყუაჲ სამნოჲსა შენისაჲ“ DE,—„მომეც რიცხჳ სამნოჲსა შენისაჲ“ C, **ლ. 16,2**. იხ. მოცემა.

**სიტყჳს(ა)-სწავლა** «მოძღურება»: „რაჲ არს ახალი ესე შენ-მიერი სიტყჳსა-სწავლაჲ“ Ꮯ,—„რაჲ არს ახალი ესე შენ მიერ თქუმული მოძღურებაჲ“ Ꮁ, **საქ. მოც. 17,19**. იხ. სწავლა.

**სიტყჳს(ა)-ყოფა** ცილობა, კამათი, ანგარიშგება: „სიბრძნის-მოყუარეთა სიტყუა-ყვეს“ Ꮯ,—„ფილოსოფოსთა სიტყუა-ყვეს მის თანა“ Ꮁ, **საქ. მოც. 17,18**; „მაშინღა სიტყუაჲ იყოს“ **1 კორ 16,3**; „მრავალგზის უნებნ მის თანა სიტყჳს-ყოფაჲ სჯულისათჳს“ **ბალ. 49,16**; „მეგულების კრებაჲ და სიტყჳს(ა)-ყოფაჲ სამართლით“ **ბალ. 112,9-10**. იხ. ყოფა.

**სიუან-ი** ებრაელთა მესამე თვე, ივნისი: „მიქცევად მისა ქუეყანად იუდაჲსა მეათესა სიუანისასა“ I, **ბარ. 1,8**.

**სიუდბე** სიზარმაცე: „ოდეს მესმის სიუდბე ძმისაჲ, მძულს იგი“ **მ. ცხ. 106v**. იხ. უდები.

**სიურვილე:** „მახარე სიურვილე თავისა შენისაჲ“ **ბალ. 101,5**. იხ. ურვა.

**სიუცბე** უმეცრება, უვიცობა: „სიუცბით დაუტევეთ და გამოვირჩიეთ წუთი ერთი ცხორებაჲ“ **ბალ. 77,29**; „სიუცბითა შენითა და სიყრმითა... მოიხადე წარსაწყმედელი თავისა შენისაჲ“ **ბალ. 101,10**. იხ. უცები.

---

* წყარო ფანქრითაა მიწერილი (რედ.).

**სიუჭმარე:** „აწ გამოჩნდეს სიუჭმარჲ ჩემი“ Sin.—11, 318r. იხ. უჭმარი.

**სიფართოე, სიფართე** სიგანე, სივრძე: „სიფართოჲ იგი ბჭისაჲ მის ათ წყრთა“ ეზეკ. 41,2; „სიფართე ბჭისაჲ მის ათცამეტ წყრთა“ O, ეზეკ. 40,11; „ამხილა ვნებაჲ და ტანჯვაჲ, მომავალი სიფართით და შუებით“ ბალ. 68,25. იხ. ფართო.

**სიფიცხლე, სიფიცხე** სიმკაცრე, სისასტიკე: „ნუ მიხედავ სიფიცხლესა ამის ერისასა“ M,—„ნუ მოიხილავ სიფიცხესა ზედა ამის ერისასა“ G, II შჯ. 9,27; „უჩუენე ერსა შენსა სიფიცხლე შენი“ ფს. 59,5; „რომელი ესვიდეს სიფიცხლესა გულისა თჳსისასა“ O, იგ. სოლ. 28,26; „სიფიცხლისა მისგან ჰერთა ზამთრისათა“ ნრს. 73,7; „განყინებულნი ძრწოდეს სიფიცხისა მისგან ზამთრისაჲსა“ O, I ეზრა 9,6; „მიდრკის სიფიცხე სიმშჳდედ“ A—92,293.

**სიფიცხლე გულთა** «გულფიცხელობა»: „განიშორეთ სიფიცხლე ევე გულთა თქუენთაჲ“ M,—„წინა დაიცჳთეთ გულფიცხელობაჲ თქუენი“ G, ზირ. 16,11. იხ. ფიცხელი.

**სიფრთხილე, სიბრთხილე** სიფხიზლე: „სთროდა მთრვალობითა მით სიფრთხილისაჲთა“ მრთ. S. კ. იერ.-მარტჳლ. 188,32; „სიფრთხილე თუალთაჲ და სიწმიდე ცოდვათაგან“ ბალ. 28,38. „ხოლო სიბრთხილჲ სიზმარსა ემსგავსების“ Ath.—11, 292v. იხ. ფრთხილი.

**სიქადულ-ი** სიამაყე; მუქარა: „ყოველივე სიქადული ესევითარი ბოროტ არს“ იაკ. 4,16; „სიქადული ძალისა მათისაჲ შენ ხარ“ ფს. 88,18; „სიქადულ შვილთა—მამანი მათნი“ O, იგ. სოლ. 17,6; „გრცხუენოდენ სიქადულისაგან თქუენისა“ I, იერემ. 12,13; „სიქადული ჩემი შენ ხარ“ I, იერემ. 17,14; „გამოვიდა მტარვალთ-მთავარი იგი სიქადულით“ რიფს. 177,1; „სტანჯვიდა ოდესმე ლიქნით და ოდესმე სიქადულით“ საკ. წიგ. II 27,32. იხ. ქადება.

**სიქალწულე, სიქალწულება:** „ცხორებულ იყო ქმრისა თჳსისა თანა შჳდ წელ სიქალწულითგან თჳსით“ ლ. 2,36; „ნუ მისცემ მარგალიტსა ამას სიქალწულისასა დატკებნად ღორთა“ რიფს. 164,40. „მიწოდე მე მამად და მფლობელად სიქალწულებისა შენისა“ O, იერემ. 3,4. იხ. ქალწული.

**სიღნიოშე:** „განავდოს (ზღუამან) ძელი და თივაჲ და ყოველივე სიღნიოშჲ და სკორე, რომელიცა შეიღეს მას შინა მდინარეთა“ Sin.—68,227r. იხ. ღნიოში.

**სიღოდა** უწესობა, უწმინდურება, სიბილწე; გალობა, სიმღერა: „ცხად არიან საქმენი ჴორცთანი, რომელ არიან: ლირწებანი, მთრვალობანი, სიღოდანი“ გალ. 5,21; „სიღოდათა იქმოდეს“ მ. ცხ. 399v; „გამოუცხადა თავი თჳსი წმიდასა და მისთა მათ სიღოდათა და საცთურთა მრავალთხზულებაჲ“ მ. ცხ. 401r; „მიართუმიდეს ყოველნი... ესაია—სიღოდასა“ მრთ. S. ოქრ.-გურიტ. 230,31. იხ. მეღოდარი.

**სიღრმე** «უყი»: „დავინთქ მე სიღრმესა უფსკრულთასა“ C,—„დავინთქ მე უყსა უფსკრულისასა“ L, ფს. 68,3; „დაგამკჳდრო შენ სიღრმესა ქუეყანისასა“ O, ეზეკ. 26,20; „შთაქდენ თუალთაგან ჩემთა სიღრმესა ზღჳსასა“ O, ამოს 9,3; „განჴმენ ყოველნი სიღრმენი მდინარეთანი“ O, ზაქ. 10,11; „სავრცე და სიგრძე, სიმაღლე და სიღრმე“ ეფეს. 3,18; „სიღრმჲ ღრმისაჲ ვინმე პოვოს იგი“ O, ეკლ. 7,25; „გამოაცხადნის სიღრმენი დაფარულნი“ O, დან. 3,22; „დავსცნე სიღრმესა ლოდნი მისნი“ O, მიქ. 1,6; „რამეთუ არა იყო სიღრმჲ მიწისაჲ“ ლ. 8,6. იხ. ღრმა.

**სიყმილ-ი** შიმშილი: „მახჳლი და სიყმილი ჩუენ არა ვიხილოთ“ I, იერემ. 5,12; „გამოვავლინო სიყმილი ქუეყანასა ზედა“ O, ამოს 8,11; „სიყმილსა მჭნე და სავსებასა არადაჴსნილ“ ხ. გაბ.-მოც. საკ. 100,42: „მე აქა სიყმილითა წარვწყმდები“ ლ. 15,17; „სიყმილითა მოკლან იგი“ შუშ. IX 30. იხ. მომყმარი.

**სიყრმე, სიყმე** ყრმობა, ბავშვობა: „დამიმარხავს სიყრმით ჩემითგან“ მთ. 19,20; „სწავლულ (ხართ) სიყრმითგან ვიდრე სიბერედმდე“ I, ეს. 46,3; „სიყრმით ჩემითგან ქრისტეანე ვარი მე“ იზტ. 120, 4; „ცისკარსა მსგავს არს სიყრმე შენი და სამხარსა—სიჭაბუკე შენი და მიმწუხრსა მსგავს არს სიბერე შენი“ მ. ხწ. 257,5; „რაჲსათჳს გამზარდე მე სიყმით ჩემითგან“ H—341,672. იხ. ყრმა.

**სიყუარულ-ი** სიყვარული, «მეგობრება», «მიყუარობა»: „განმრავლებითა უშჯულოებისაჲთა განჴმეს სიყუარული მრავალთაჲ“ მთ. 24,12; „სიყუარულითა შენითა ვყავ ნებაჲ შენი“ I, ეს. 48,14; „აღმადგინა მე სიყუარულითა მისითა“ ფლკტ. 150,13; „მადლი და სიყუარული ათავისუფლებს“ pb.,—„მადლი და მეგობრებაჲ განააზნაურებს“ O, იგ. სოლ. 25,10; „ამათ ორთასავე უფროჲს არს სიყუარული სიბრძნისაჲ“ O, ზირ. 40,20; „ჟამი არს სიყუარულისაჲ და ჟამი სიძულილისაჲ“ O, ეკლ. 3,8; „სიყუარულით სახელი მისი შუშანიკ“ შუშ. I 10; „სიყუარულმან არა უწყის სირცხჳლი“ A—35,164r; „სჯობს სტუმრობა მხლითა, სიყუარულითა და მადლითა“ pb,—„სჯობს სტუმრობაჲ მხლითა, მიყუარობით და მადლით“ O, იგ. სოლ. 15,17. იხ. ყუარება; შდრ. ვეცხლის-სიყუარული, სიბრძნის-სიყუარული.

**სიყჳთლე** icteritia: „მოვავლინო თქუენ ზედა... სიყჳთლე“ pb., ლევიტ. 26,16. იხ. ყჳთელი.

**სიშავე:** „რაჲთურთით სიშავჲ არა არს მის თანა“ ფიზ. VII 7. იხ. შავი.

**სიშიშულე** სიშიშვლე: მრკ. 249v*. იხ. შიშუელი.

**სიშლუვე** ბელატობა, თმადასულობა: „ქეთრი აღყუავებადი არს სიმტიერესა მისსა შინა ანუ სიშლუვესა მისსა შინა“ G, ლევიტ. 13,42. იხ. შლუვი.

**სიშორე** სივრძე: „ესევითარსა სიშორესა გზისასა სამგზის ოდენ ჭამა“ მ. ცხ. 128v. იხ. შორი.

**სიჩრდილე** ჩრდილი; ჩერო: „სისქე ფურცლისაჲ მავნებელ იყო სიჩრდილისა მისთჳს“ ბ. კეს.-ექუს. დღ. 73,27. იხ. ჩრდილი.

**სიჩრდო** სიჩრდილე, ჩერო: „დასხდეს სიჩრდოსა ქუეშე ზღუდისასა“ ლიმ. 92,30. იხ. ჩრდილი.

**სიჩუკნე** სიჯაბნე: „ნუ სიჩუკნით შინა-განსცემ ძალსა შენსა“ მ. ხწ. 108,14. იხ. ჩუკენი.

---

* წყარო ფანქრითაა მიწერილი (რედ.).

**სიჩქურე** სისულელე, სიჩმახე, სიჩერჩეტე, ყბედობა; მატყუარობა: „უჩნდეს მათ წინაშე ვითარცა სიჩქურე სიტყუანი მათნი“ C, **ლ. 24,11;** „გამოიცადე თჳსი იგი სიჩქურე და სიცოფჱ, რამეთუ ესავ ჯუარცუმულსა მას“ **ფოკა 341r;** „ასწავებენ... არა ხოლო უქმობასა, არამედ სიჩქურესა და გამოწულილვასა“ **I ტიმ. 5,13;** „გეტყჳ შენ... ჭელოვნებათა ჩემთა სიჩქურესა“ **მ. ცხ. 401v.**

**სიჩქურება** ამაოება: „სიტყუად სიჩქურებისა შემერაცხნეს სწავლანი სიწმიდისანი“ **მ. ცხ. 421v.** იხ. სიჩქურე.

**სიჩჩო, სიჩჩოება** ჩჩვილობა, თოთოობა; პაწაწინობა: „არა ძირნი სიჩჩოჲსა მისისანი და ნაყოფი მისი დალპეს“ **O, ეზეკ. 17,9;** „სიჩჩოჲთგან ჩემით ვარი მე ქრისტეანე“ **იზტ. 120,1;** „არა მიეღოს გამოცდილებაჲ ფერჴსა მისსა სლვად ქუეყანასა ზედა სიჩჩოებისათჳს მისისა და ფუფუნეულობისათჳს“ **G, II შჯ. 28,56.** იხ. ჩჩჳლი.

**სიჩჩჳლე** ჩჩვილობა, სილბილე: „არა მოიჴსენენ დღენი სიჩჩჳლისა შენისანი“ **O, ეზეკ. 16,43;** „სიჩჩჳლჱ იგი ყოვლისა მის ბუნებისაჲ სახედ ლოდისა გარდაიქცა“ **მრთ. S ბ.-კეს.-40-თჳს 119,20.** იხ. ჩჩჳლი.

**სიცბილ-ი** შემცდარობა, სიგიჟე, «უცნება»: „არა მიხედნა ამაოებასა, არცა სიცბილსა ტყუილისასა“ Ꞁ,—„არა მიხედნა მან ცუდსა, არცა უცნებასა ტყუილისასა“ **Ꞇ, ფს. 39,5;** „სიმრავლითგან სიცრუვეთა შენთა განმრავლდა სიცბილი“ **O, ოსე 9,7;** „სიცბილი მისი დაყუდენი“ **განხ. ი. 201,12.** იხ. ცბა.

**სიცივე:** „შევიდა სამაროანსა... სიცივისათჳს“ **მ. ცხ. 306r;** „ყრმაჲ ზამთრის სიცივესა იქცევინ შიშუელი“ **მ. ხწ. 300,1.** იხ. ცივი.

**სიცილ-ი** ცინება, ღიმილი: „სიცილი თქუენი გლოვად გარდაიქეცინ“ **იაკ. 4,9;** „სიცილი და ყუედრებაჲ ბასრობისაჲ ამპარტავანთაჲ არს“ **O, ზირ. 27,31;** „კადნიერებაჲ და სიცილი მსგავს არიან ცეცხლისა, რომელი ედებინ ლერწჳოანსა“ **მ. ცხ. 264v;** „სიცილით იქმნ უგუნური ბოროტსა“ **O, იგ. სოლ. 10,22:** „სიცილით ეტყოდა“ **მ. ცხ. 177v;** „სიცილი მისი არა სადა გჳპოვნიეს და არცა ყოლადვე განღამებაჲ“ **მ. ხწ. 133,14.** იხ. ცინება.

**სიცონილ-ი** სიზარმაცე, მშიშარობა, დაზარება: „სიცონილითა დამდაბლდენ სართულნი“ **O, ეკლ. 10,18;** „იგივე მიწერად თქუენდა ჩემდა არა სიცონილ არს“ **ფლპ. 3,1;** „მოიწიის კაცსა ზედა სიცონილი და მოწყინებაჲ“ **მ. ხწ. 19,32.** იხ. ცონა.

**სიცოფე** სისულელე, სიგიჟე: „სიბრძნჱ ამის სოფლისაჲ სიცოფე არს წინაშე ღმრთისა“ **I კორ. 3,19;** „რომელმან დაიფაროს სიცოფჱ თჳსი“ **O, ზირ. 20,33;** „შეემთხჳა მას სიცოფე“ **ლიმ. 87,1.** იხ. ცოფი.

**სიცოცხლე** «ცხორება», სიმრთელე, ხსნა: „არა დაუტევებდეს ძალსა სიცოცხლისასა ქუეყანასა“ G,—„არა დაუტევიან ძალი ცხორებისაჲ ისრაჱლსა შორის“ **M, მსჯ. 6,4,** „მოსცა მას სიცოცხლე ესე წინაშე თქუენ ყოველთასა“ **საქ. მოც. 3,16;** „სიცოცხლჱ და სახეკეთილობაჲ უმჯობჱს არს ყოვლისა კეთილისა ოქროჲსა“ **O, ზირ. 30,15;** „რაოდენ დავშურებით ჩუენ თავისა შენისა სიცოცხლისათჳს“ **ფლკტ. 157,7;** „სიკუდილდ კერძო უფრო საგონებელ არს ვიდრე სიცოცხლით“ **შუშ. X 4;** „სნეულისა სიცოცხლისათჳს ევედრების“ **მრთ. S. ბ. კეს.-40-თჳს. 122,21.** იხ. ცოცხალი.

**სიცრუ(ვ)ე** «უშჯულოება», «ზაკუვა», ცრუობა, მოტყუება, ტყუილი: „არა იპოვა ჩემ თანა სიცრუვე“ Ꞁ.—„არა იპოვოს ჩემ თანა უშჯულოებაჲ“ **Ꞇ, ფს. 16,3;** „სიცრუვე (ზაკუვა C) არა არს მის თანა“ **ი. 7,18;** „სიცრუესა ჴელნი თქუენნი ნივთებენ“ **ფს. 57,3;** „ნუ სთესავ ურნატთა მათ სიცრუვისათა“ **O, ზირ. 7,3;** „სიცრუვე არს პირსა მათსა“ **I, ეზეკ. 33,31;** „იხილა სიცრუვჱ მისი უწესომან იუდა“ **I, იერემ. 3,7;** „განმეშორენით ჩემგან ყოველნი მოქმედნი სიცრუვისანი“ **ლ. 13,27.** იხ. ცრუ.

**სიცხარე:** „ვნებაჲცა სულისაჲ, რომელნი არიან შფოთნი და გულის-წყრომანი და სიცხარენი...“ **356v*.** იხ. ცხარება.

**სიცხე** «სიტფო», «ხორშაკი», პაპანაქება; ხურვება, «მჴურვალება»: „მეყსეულად სიცხისა მისგან ალესრულა“ A,—„მუნქუესვე სიტფოჲსა მისგან ალესრულა“ **B, ხბხტ. 138,9;** „რაჟამს სამხრით ქარი ქრინ, სთქჳთ, ვითარმედ სიცხე (ხორშაკი C) იყოს“ **ლ. 12,55;** „შევიწუებოდე სიცხითა დღისაჲთა“ **O, დაბ. 31,40;** „არა-მე სიცხჱ განაქარვისა ცუარმან?“ **O, ზირ. 18,16;** „განბნეულ არიან იგინი სიცხესა ქუეშჱ დღისასა“ **I, ბარ. 2,25;** „დაუტევა იგი სიცხემან“ **მთ. 8,15;** „სიდედრი სიმონისი იდვა სიცხითა“ C,—„სიდედრი სიმონისი დავრდომილ იყო მჴურვალებითა“ **DE, მრ. 1,30.** იხ. ცხელი.

**სიძე** ქმარი: „რომელსა აქუს სძალი, სიძჱ არს“ **DE,**—„რომლისაჲ არნ სძალი, იგი არნ სიძჱ“ **C, 3,29;** „ვითარცა სიძესა დამადგა მე გჳრგჳნი“ **I, ეს. 61,10;** „ვითარცა-იგი მიიქცის სძალი სიძისა“ **O, II მფ. 17,8.** იხ. სასიძობელი.

**სიძება** «შერთვა»: „ესიძენ მას ძმაჲ მისი ცოლსა მას მისსა ზედა“ C,—„შეირთოს ცოლი მისი ძმამან მისმან“ **DE, მთ. 22,24;** „შევედ ცოლისა ძმისა შენისა და ესიძე მას“ **O, დაბ. 38,8.** იხ. სიძე.

**სიძვა** «განსიძვა», «განმეძვება», ბოზობა: „ისიძვიდეს (განისიძვეს G) შემდგომად ღმერთთა უცხოთა“ **O, მსჯ. 2,17;** „არა შეაგინო ასული შენი სიძვად“ **pb.,**—„არა შეაგინო ასული შენი განმეძვებად“ **G, ლევიტ. 19,29;** „რომელი ისიძვიდეს, თჳსთა მიმართ ჴორცთა ცოდავს“ **I კორ. 6,18;** „ისიძვა მის თანა გულსა შინა თჳსსა“ **მთ. 5,28;** „შენ ისიძვე მწყემსთა თანა მრავალთა“ **I, იერემ. 3,1;** „ცოლი შენი ქალაქსა შინა ისიძვიდეს“ **O, ამოს. 7,17;** „ისიძვეს შეშითა და ქვითა“ **ფიზ. XXXI 17.**

**სიძვა** «მეძვობა», ბოზობა: „ასული თუ კაცისა მღდელისა შეიგინოს სიძჳთა“ **pb.,**—„ასული კაცისა მღდელისაჲ უკუეთუ შეიგინოს მეძვობად“ **G, ლევიტ. 21,9;** „განამრავლენ სიძვანი შენნი მათ თანა“ **I, ეს. 57,9;** „ჩუენ სიძვისაგან არა შობილ ვართ“ **ი. 8,41;** „სასყიდლისაგან სიძვისა შეიკრიბა“ **O, მიქ. 1,7;** „მოიყვანე თავისა შენისა დედაკაცი სიძვისაჲ“ **O, ოსე 1,2.** იხ. განმეძვება, განსიძვა, მეძავი, მეძვისაგანი, მეძვობა, მეძავი, ნასიძვები, სასიძავი, სასიძველი.

**სიძლიერე** «სიმძაფრე»: „დააყუდე და დაარცხჳნე სიძლიერჱ ესე და სიმწარჱ ქართაჲ“ **B,**—„ალგჳმცირე... სიმძაფრე ესე ჰაერისაჲ ამის მწარისაჲ“ **A, ხბხტ. 137,16.** იხ. ძალი.

* წყაროს დასახელებისათვის ადგილია დატოვებული (რედ.).

**სიძნელე** «სიფიცხე»; გაჭირვება: „ესევდ სიძნელესა შენსა“ I, **იერემ. 48,7**; „იპყრა კარიოთი და სიძნელენი მისნი შეიცვნა“ I, **იერემ. 48,41**; „მეუფებს კაცი ორგული სიძნელისაგან ერისა“ O,—„დაადგინებს მეფედ კაცსა ორგულსა სიფიცხისათჳს ერისა“ pb., **იობ 34,30**; „(გზასა) არა ყოველნი ვლენან ღჳრღუაროვნებისა და სიძნელისა მისისაგან“ **მ. სწ. 153,7**; „სიძნელისა მისისაგან განვცჳბრდი“ **მარკ. 248r.** იხ. ძნელი.

**სიძობა:** „დაადგა მას დედამან მისმან (გჳრგჳნი) დღესა სიძობისა მისისასა“ O, **ქება 3,11**; „რომელნი გჳრგჳნოსან იქმნეს ჟამსა სიძობისასა, სიხარულითა სძლისაჲთა ვერ განიხარეს“ **მ. სწ. 224,11.** იხ. სიძე.

**სიძუელე:** „განიძარცუავს... და სიძუელჲ შეჭირებითა მით იწროებისაჲთა განიყარის“ **მრთ. S. ქ. იერ.-ნათლისღ. 86,27.** იხ. ძუელი.

**სიძულილ-ი** «საძულელი», მოძულება: „ჴელ-ეწიფების სიძულილი და სიყუარული“ A,—„ჴელთა შინა თქუენთა არს, ვითარმცა საყუარელ იყვენით ანუ საძულელ“ B, **ხბხტ. 127,20**; „ჟამი არს სიყუარულისაჲ და ჟამი სიძულილისაჲ“ O, **ეკლ. 3,8**; „სიტყჳთა სიძულილისაჲთა მომიცვეს მე“ Ⴂ,—„სიტყჳთა საძულელითა მომიძულეს მე“ Ⴀ, **ფს. 108,3**; „უკუეთუ გბრძოდის თქუენ სიძულილითა, ჰბრძოდეთ თქუენ სიყუარულითა“ **მ. სწ. 272,9.** იხ. ძულ-; შდრ. უცხოთ(ა)-სიძულილი.

**სიწბო:** „მდიდარი, რომელი პურსა ითხოვნ, სიწბოჲ და სირცხჳლი დაიმკჳდრის მათგან, რომელნი იცნობედ მას“ **მ. სწ. 159,11.** იხ. წბილი.

**სიწლო** სიწვრილე, სიწმინდე; სიმცირე: „ვერ სახელედების სიწლოჲსა მათისათჳს“ **ბ. კეს.-ექუს. დღ. 124,33.** იხ. წულილი.

**სიწმიდე** უბიწოება, სიწმინდე, «უბრალოება»; «საფასე»: „ნუ მისცემთ სიწმიდესა ძაღლთა“ **მთ. 7,6**; „დავიბანენ სიწმიდითა ჴელნი ჩემნი“ Ⴀ,—„დავიბანნე უბრალოებით ჴელნი ჩემნი“ Ⴂ, **ფს. 25,6**; „სიწმიდითა (სიწმიდისაებრ Ⴂ) ჴელთა ჩემთაჲთა მომაგოს მე“ **ფს. 17,21**; „სიწმიდესა იმარხავნ“ **მრთ. S. ოქრ.-გურიტ. 225,11**; „არა ჯერ-არს ესე დადებად სიწმიდესა“ DE,—„არა ღირს ესე დადებად საფასეთა“ C, **მთ. 27,6.** იხ. წმიდა.

**სიწრფელე** სისწორე, «სიწრფოება»: „ფერჴნი ჩემნი დადგეს სიწრფელესა (სიწრფოებით Ⴂ)“ **ფს. 25,12**; „დაიცევ უბიწოებაჲ და იხილე სიწრფელე“ Ⴀ,—„დაიცევ უმანკოებაჲ და იხილე სიწრფელე“ Ⴂ, **ფს. 36,37.** იხ. წრფელი.

**სიწრფოება** «სისადაგე», «წარმართებულება», «სიწრფელე», «განგებულება», სისწორე, ერთგულება; უცოდველობა, გულწრფელობა, პირდაპირობა: „ჰმსახურებდით მას სიწრფოებით და სიმართლით“ M,—„ჰმსახურეთ მას სისადაგითა და სიმართლითა“ G, **ისუ ნ. 24,14**; „თუალთა ჩემთა იხილედ სიწრფოებაჲ“ Ⴂ,—„თუალთა ჩემთა იხილონ წარმართებულებაჲ“ Ⴀ, **ფს. 16,2**; „ფერჴი ჩემი დადგა სიწრფოებით (სიწრფელესა Ⴀ)“ **ფს. 25,12**; „შექმნულ არიან ჭეშმარიტებით და სიწრფოებით (განგებულებით Ⴀ)“ **ფს. 110,8**; „რომელი ვიდოდის სიწრფოებით, ვალს იგი სასოებით“ O, **იგ. სოლ. 10,9**; „ვითხოვდით მისგან გზასა სიწრფოებისასა ჩუენთჳს“ O, **II ეზრა 8,21**; „განსაჯოს... ერი სიწრფოებით“ **ფს. 9,9**; „შეყუარებულ იყვნეს ფრიად სამნი ესე სათნოებანი: უპოვარებაჲ და სიწრფოებაჲ და მარხვაჲ“ **მ. ცხ. 22v**; „ყოველი კეთილი სიწრფოებით და სიმართლით იქმნების“ **მ. სწ. 9,16**; „სიწრფოებით უყუარდა იოსები“ **საკ. წიგ. II 59,34.** იხ. წრფელი.

**სიწულილადე:** „უფროჲს არს ფრიად სიწულილადჲ იგი გონებისაჲ სიჴშოსა გუამისასა“ **გრ. ნოს.-კაც. აგებ. 172,17.** იხ. წულილადი.

**სიწყალულ-ი** სიბრალული: „ვერცა მოდრიკა... ვერცა სიწყალულმან თჳსობისამან“ **H—2251,331v.** იხ. წყალ-.

**სიჭაბუკე, სიჭაპუკე** ახალგაზრდობა: „ესე ყოველი ვყავ სიჭაბუკით ჩემითგან“ **მრ. 10,20**; „სიჭაბუკითგან ჩემით ვზრდი მათ“ O, **იობ 31,18**; „იხარებდ, ჭაპუკო სიჭაპუკესა შენსა“ O, **ეკლ. 11,9**; „განახლდეს ვითარცა ორბისა სიჭაბუკე შენი“ **ფს. 102,5**; „სიჭაბუკისა მათ გულის-თქუმათა ევლტოდი“ **II ტიმ. 2,22.** იხ. ჭაბუკი.

**სიჭრელე** წინწკვლა: „უკუეთუ ცვალოს... ვეფხმან სიჭრელე თჳსი“ I, **იერემ. 13,23.** იხ. ჭრელი.

**სიხარბე** ანგარება, გაუმაძღრობა: „მოუგიეს მონაზონთა ნაყროვნებაჲ სიხარბით“ **ლიმ. 26,26.** იხ. ხარბი.

**სიხარულ-ი** «სახარული», მხიარულება, ლხინი, წვეულება, «განსაცხრომელი»: „სიხარულო ჩემო“ Ⴂ,—„სახარულო ჩემო“ Ⴀ, **ფს. 31,7**; „განიხარეს სიხარულითა დიდითა“ **მრ. 2,10**; „სიხარული იგი თქუენი ვერვინ მიგიღოს თქუენგან“ C, **ი. 16,22**; „შეიმოსა სამოსელი სიხარულისა მისისაჲ“ O, **ივდ. 10,3**; „ყვეს სიხარული და მხიარულებაჲ“ I, **ეს. 22,13**; „გარდაიქეცინ გლოვაჲ თქუენი სიხარულად“ **მრთ. S. ქ. იერ.-ალდგ. 155,11**; „სიხარულით შეიწყნარიან სიტყუაჲ იგი“ **ლ. 8,13**; „დარელ მეფემან ყო სიხარული დიდი“ I, **I ეზრა 3,1**; „რომელნი სთესვიდეს ცრემლით, მათ სიხარულით მოიმკონ“ **ფს. 125,5**; „არა მიუწოდა სიხარულსა თჳსსა“ **ფლპ. მოც. 8,5**; „სიხარული შენი სიხარული ჩუენი არს“ **შუშ. III 17**; „სიხარულითა არა განუღო კარი“ **საქ. მოც. 12,14**; „ღირდა ჩემდა სიხარული“ **II კორ. 2,3.** „იყვნენ დაბნები... სიხარულ ვირთა ველურთა“ G,—„იყოს დაბნები... განსაცხრომელ კანჯართა“ O, **ეს. 32,14.**

**სიხაშმე** ვნება, სნეულება: „მისთჳს დააყენის სუმად (სნეული), რაჲთა არა გრძელად სიხაშმედ გარდაექცეს მას სალმობაჲ მისი“ **მ. სწ. 192,8**; „ესე... არს... სალმობაჲ და სიხაშმე თესლისაჲ, რამეთუ... დაშავდა იგი მყინვარისაგან, ვითარცა-იგი მოასწავებს სახელი მისი“ **ბ. კეს.-ექუს. დღ. 68,19.**

**სიხელე** სიგიჟე: „იცნობდა მარკოზს სალოსსა სიხელისათჳს მისისა“ **მ. ცხ. 209r**; „სისულელე შენი და სიხელე“ **Ier.—36,9v,a.** იხ. ხელი.

**სიხენეშე** უგნურობა, გლისპობა, უსაქციელობა, სიბინძურე; სიმყრალე: „შური სიხენეშისაჲ დააბნელებს კეთილსა“ O, **სიბრძ. სოლ. 4,12**; „აღვიდოდის სიხენეშჲ მისი“ O, **იოველ 2,20**; „იხილონ სიხენეშჲ მაგისი და დამშჯიდენ მე“ **Sin.—6, 84v**; „უკუეთუ მიხილნენ ჩუენ უბანელითა ჴელითა მჭამელად... იტყჳან: აჰა სიხენეშე და ბაყლიანობაჲ“ **მ. ცხ. 22r**; „განევლტოდეს... უძლებებსა მისსა და სიხენეშესა“ **მ. ცხ. 419v.** იხ. ხენეში.

**სიხუესტე** «სილაღე», სითამამე: „ძოვდა იგი სიხუესტითა თჳსითა“ O,—„ძოვდა სილაღითა თჳსითა“ pb., ეზეკ. 19,7; „იხილა რაჲ სიხუ[ე]სტჱ იგი მცველთაჲ მათ“ Sin.—11,360r. იხ. ხუესტი.

**სიჴელოვნე** ოსტატობა, მოხერხებულობა: „არა პატივ-ვსცემთ... სიჴელოვნესა მზარაულთასა“ გრ. ნაზ.-შობ. 295,1; „არა სადა ვიხილე ესემლევანი სიჴელოვნე“ H—341,270. იხ. ჴელოვანი.

**სიჴმელე** სიმშრალე, გვალვა: „იყავნ სიჴმელე საწმის-სა ზედა მხოლოსა“ G, მსჯ. 6,39; „ტაბლათა მათ ზედა იყო სართული საფარველად წჳმისა და სიჴმელისა“ O, ეზეკ. 40,43. იხ. ჴმელი.

**სიჴშირე** სიხშირე: „სიჴშირე რტოთა მისთაჲ განავლი-ნა“ I, ეზეკ. 31,4. იხ. ჴშირი.

**სიჴშო** სისქე, ნივთი: „შეიმოსა სიჴშოჲთა წუერისაჲ-თა“ თ˜ე 552; „ჴორცნი მისნი მოიხუნა სიჴშოჲსაგან“ გრ. ნაზ.-შობ. 297,23. იხ. ჴშირი.

**სიჯერკულე** «ჯერკულება», «სიმწარე», სიცუდე, სი-წამხდრე: „კიშტჱ ერთი ლეღჳთა ჯერკულითა ფრიად, რო-მელი ვერ საჭმელ იყო სიჯერკულითა (სიმწარითა I) თჳსითა (ჯერკულებისაგან მისისა pb.)“ O, იერემ. 24,2; „სიჯერკულჱ ეგონოს-ვე, არამედ კეთილიცა იპო-ვის“ ფიზ. VI 60. იხ. ჯერკუალი.

**სიჰავე** სიცუდე, უვარგისობა: „არავინ წარიღოს იგი სი-ჰავისაგან“ მ. ცხ. 166r. იხ. ჰავი.

**სიჰამე** გემო, სიტკბო: „იყო სიჰამე მისი, ვითარცა გე-მოჲ გამორჩეულისა ზეთისაჲ“ G, რიცხ. 11,8; „ესევითარი სიჰამე და გემოჲ პურისაჲ არა მიხილავს“ მ. ცხ. 360v. იხ. ჰამო.

**სიჰამოვნე**: „სიჰამოვნისა ჴმისა მისისა[გან] დაჰვიწყდე-ბის ყოველი სოფელი“ A—35, 147v.

**სკამ-ი** საჯდომი: „დაწვებინ იგი სკამთა ზედა“ მ. ცხ. 208r; „სკამები საშოვალ დადგიან და ოდეს ჯერ-არნ... დასხდიან“ ი.-ე. 34,10.

**სკარამანგ-ი** მოსასხამი: „მისცეს კარიისა ეკლესიასა... ორ-ნი სკარამანგნი“ ი.-ე. 23,15.

**სკაროს-ი** თევზია; scarus: „არარაჲ არს მათ შორის, რო-მელიმცა აღმოიცოხნიდა, გარნა სკაროსი ხოლო მარტოდ“ ბ. კეს.-ექუს. დღ. 98,27.

**სკინტლვა**: „ასკინტლევენ მფრინველნი მათ ზედა“ საკ. წიგ. II 23,37.

**სკიპარტ-ი**: „დაიდგა ბარზიმი იგი ჴელსა მარცხენასა და სცის სკიპარტითა ჴელისა მარჯუენისა მისისაჲთა“ საკ. წიგ. II 72,3.

**სკიტე** მონასტერი: „იყო ჟამთა მათ პირველთა მამათასა სკიტეს სიყუარული ფრიადი“ ლიმ. 27,22; „მოოჴრდა სკიტე“ მ. ცხ. 68v.

**სკიტელ-ი** მონასტრისა: „ესმა მისთჳს ძმათა სკიტელთა და მოვიდეს ხილვად მისა“ მ. ცხ. 72v. იხ. სკიტე.

**სკიჰ-ი, შკიჰ-ი** ჩამიჩი; «ნაგუდალი»: „(მოიღო) ჴჳმირი ერთი სკიჰი, ორასი ლეღჳს-კუერი“ O, I მფ. 25,18; „ყურ-ძენი ახალი და შკიჰი არა ჰამოს“ G, რიცხ. 6,3; „უყუარს ცხობილი სკიჰისაჲ“ O,—„უყუარან ნაგუდალნი ყურძ-ნისანი“ pb., ოვსე 3,1.

**[სკნელ-ი]** იხ. გარდასკნელი, გარესკნელი, ზესკნელ, ზესკნელი.

**სკორე** ნაკელი, ნაგავი, განავალი, სანახველა, «ფუშ-ნიერი»: „სკორე მისი დაწუნა ესენი ცეცხლითა“ G,—„ფუშნიერი მისი დაწუეს ცეცხლითა“ O, ლევიტ. 8,17; „მოუთოჴნო მაგას და სკორე დაუდვა“ ლ. 13,8; „სკორი-თა აღივსო თავი მისი“ O, ესთ. 14,2; „ვითარცა სკორჱ შორის გზასა“ O, ეს. 5,25; „არა შეჰამონ სკორე თჳსი და შესუან ფსელი თჳსი“ O, ეს. 36,12; „მიგეც შენ ფუნაჲ ზრო-ხათაჲ სკორისა წილ კაცობრივისა“ I, ეზეკ. 4,15; „სკო-რეთაგან აღამაღლნის დავრდომილნი“ O, I მფ. 2,8; „განგავე სახლი შენი სკორისაგან“ მ. სწ. 273,7.

**სკორვილ-ი**: „არს მუნ სკორვილი, ქრთილად თესული მსთოდ“ O,—„სკორვილად თესული ქრთილი არს იოაბი-სი“ I, II მფ. 14,30.

**სკუდვა** შდრ. დასკუდვილი.

**სკულ-ი** ნასკვი, «საკრველი»: „განჴსენ სკული გულისა შენისაჲ“ O,—„განჴსენ ყოველი საკრველი სიცრუისა“ pb., ეს. 58,6: „განჰკსენით სკული უშჯულოებისაჲ“ ბ. კეს.-მარხ. 51v. იხ. სკუნა.

**[სკუნა]** იხ. მოსკუნა, ნასკუ.

**სლვა** «წარმოსლვა», «მისლვა», «ქცევა», «მოთხვა»: „ვიდოდა ზღუასა ზედა“ მრ. 6,48; „ვიდეს ორნივე“ G,—„წარმოვიდეს მიერ ორნივე“ M, რუთ 1,19; „ვიდრე ვიდა ძმის-წული შენი?“ O, ქება 6,17; „გზასა სიმართლი-სასა ვალ“ O, იგ. სოლ. 8,20; „არა იცის, ვიდრე ვალს“ I ი. 2,11; „ვიდოდის სამოთხესა შორის ქმრისა მისისასა“ pb.,—„იმოთხავნ სამოთხესა მას ქმრისა თჳსისასა“ O, დან. 13,7; „ვიდოდით ნათელსა უფლისასა“ I, ეს. 2,5; „ვი-დოდა სლვით და ტიროდა“ I, იერემ. 41,6; „აღდეგ და ვი-დოდე“ მთ. 9,5; „აღიღე ცხედარი შენი და ვიდოდე (იქ-ცეოდე C)“ ი. 5,12; „სამღდელოსა შინა ვითარ ვიდო-და“ C,—„ვითარცა იქცეოდა ტაძარსა მას შინა“ DE, მრ. 11,27; „რაჲსა საქმედ ვლენან ესენი, უფალო?“ O, ზაქ. 1,21; „უგუნურად ვლენან“ ბაბ. 46,22; „რაჲ ვალს მას შინა“ ფს. 68,35; „(წყარო)... რომელი ვიდოდის ცხორებად“ DE,—„(წყარო)... აღმოდინებულისაჲ“ C, ი. 4,14.

**სლვა** სიარული, მსვლელობა, მიმდინარეობა: „გესმა თქუენ სლვაჲ ჩემი ოდესმე ჰურიაებასა შინა“ გალატ. 1,13; „უფლისა მიერ სლვაჲ კაცისაჲ წარემართოს“ ფს. 36,23; „სლვაჲ უგუნურთაჲ ბოროტ არს“ O, იგ. სოლ. 14,24; „განჰმართენით გზანი თქუენნი და სლვანი თქუენნი“ I, იერემ. 7,3; „სლვათაებრ მისთა მიაგოს მათ“ O, ოვსე 12,2. იხ. აღმოსლვა, აღმომავალი, აღმოსავალი, აღმოსა(ვ)ალეთი, აღმო-სრული, ახლად მოსრული, გამოსლვა, გამოსრული, განსლვა, განმავალი, განსავალი, გარდამავალი, გარე-განსავალი, გარე-მავალი, გარდამომავალი, გარდამოსლვა, გარდასავალი, გარდა-სლვა, გარდასრული, გარე-წარსლვა, გარე-წარუვალი, გზისა მავალი, დამომავალი, დამოსლვა, დასავალი, დასავლეთი, და-სლვა, დასრული, ზეგარდამომავალი, ზეგარდამოსრული, ზედა-მისლვა, ზედა-მოსლვა, თანა-სლვა, თანა-შთამოსლვა, თანა-წარსავალი, თანა-წარსლვა, მავალი, მამათ-მავალი, მზის(ა)-და-

სავალი, მიმოდასლვა, მისლვა, მოსავალი, მოსრული, ნავისსლვა, სავალი, უვალი, ქმრის-სლვა, შესლვა, შესულა, შთამოსლვა, შთასავალი, წარმავალი, წარმოსლვა, წარსავალი, წარსლვა, წიაღსლვა, წინა-წარსლვა, ხუალ, ხჳდე.

**სლვა უკუანა/შემდგომად** «შედგომა»: „ვიდოდა უკუანა ავიმელეხისსა“ G,—„შეუდგეს აბიმელექს“ M, **მსჯ. 9,49**; „ვიდოდე შემდგომად მათსა“ G,—„შეუდეგ მათ“ M, **რუთ 2,9**.

**სრულ-ი** წასული: „ქუეყანასა, რომელსა არა სრულ იყო მუნ კაცი“ I, **იერემ. 2,6**; „არა ვიდრე სრულ ვარ მონაჲ შენი“ O, **IV მფ. 5,25**; „უკუეთუ სრულ ვიყავ მე მლაღობელთა თანა“ O, **იობ 31,5**.

**სმენა** «რჩომა», «შესმენა», «ყურადღება», «შეწამება», გაგონება, ვასმენა: „ჴსნილად... ისმენდა მისსა“ DE,—„წადნიერად ერჩდა მას“ C, **მრ. 6,20**; „ისმინე ლოცვისა ჩემისაჲ“ Ꮑ,—„შეგესმინ ლოცვისა ჩემისა“ Ꮯ, **ფს. 4,2**; „სიტყუათა ჩემთა ისმინე“ Ꮯ,—„სიტყუანი ჩემნი ყურად-იხუენ“ Ꮑ, **ფს. 5,2**; „ისმინოს თქუენი“ **ლ. 17,6**; „ისმინეთ ჴმისა ჩემისა ყოლადვე“ M,—„ერჩდით ჴმასა ჩემსა ყოველთაებრ“ G, **ისუ ნ. 22,2**; „რასა ესენი გასმენენ (შეგწამებენ DE) შენ?“ **მთ. 26,62**; „ვითარცა ესმა ესე ჰეროდე მეფესა“ **მთ. 2,3**; „სმენით თუ ისმინოთ ჴმისა ჩემისაჲ“ O, **გამოსლ. 19,5**; „ისმინა ჩემი“ **იონა 2,3**; „არა ისმინნა მეფემან... სიტყუანი“ O, **მსჯ. 11,28**; „მოაკლდენ, რომელნი ასმენდეს სულსა ჩემსა“ **ფს. 70,13**; „მასმენდეს მე, რამეთუ ვსდევდ სიმართლესა“ **ფს. 37,21**; „ჴმაჲ ჰრამაჲთ ისმა“ **მთ. 2,18**; „მასმინე მე გალობაჲ“ **ფს. 50,10**.

**სმენა** მოსმენა, ამბავი, ყურისგდება, გაგონება: „გინებაჲ მათი სმენად საწყინელ (არნ)“ O, **ზირ. 27,16**; „გუესმა სმენაჲ მათი“ I, **იერემ. 6,24**; „სადა სმენისა ჟამი იყოს“ O, **ზირ. 35,6**; „ნუ გეშინინ სმენისა მისისაგან“ I, **იერემ. 51,46**; „არა იყო ჴმა, არცაღა სმენა“ **მრთ. D, ოქრ.-პეტრე და ელია 323**.

**სმენილ-ი** გაგონილი: „სმენილ იყო ეგე ჩემდა“ **ოსკ. 11,10**. იხ. განსმენა, მასმენელი, მისმენა, მოსმენა, მოსმენარი, მსმენელი, სასმენელი, უსმი, შესმენა.

**სმნიერ-ი** სამი წლისა: „თანა-წარიბა მან ზუარაკი ერთი სმნიერი“ O, **I მფ. 1,24**; „დიაკეული ერთი სმნიერი (მოიყვანო)“ **მრთ. S. ოქრ.-გურიტ. 226,25**. იხ. სამი.

**სმოდეულ-ი** სამეზოიანი, სამსართულიანი: „ვითარცაიგი სუეტები ეზოჲსა მის გარეშჱსარი განწესებულად პირისპირ, ვითარცა სმოდეულად“*.

**სმორენა, სმორენე** ზღვის გველთევზია: „შეემთხჳს გუელსა ზღჳსასა, რომელსა ჰრქჳან სმორენა“ **ბ. კეს.-ექუს. დღ. 104,8**. „(არიან) გუელთევზი და ვეშაპნი და სმორენე“ **იქვე 97,25**.

**სმუნვილ-ი** მესამე: „ენამან სმუნვილმან მრავალნი შეარყიხნა და დევნულ ქმნნა იგინი“ O, **ზირ. 28,16**. იხ. სამი.

**სნება** სნეულება, ავადმყოფობა: „განერეს იგი მრავალჟამეულსა ნავღელსა და საგრძელოსა სნებასა“ **მ. ცხ. 49r**. იხ. სენი.

**სნეულ-ი** «უძლური», ავადმყოფი, «დასნეულებული»: „გიხილეთ სნეული“ C,—„გიხილეთ შენ უძლური“ DE, **მთ. 25,39**; „მოართუმიდეს მას ყოველსა სნეულებსა“ **მთ. 4,24**; „სნეული რაჲმე დაგიტევე შენ ცხედარსა ზედა“ **ფლპ. მოც. 3,21**; „არიან თქუენ შორის ფრიად უძლურ და სნეულ“ **I კორ. 11,30**; „მოსცემდა მას კაცთ-მოყუარე ღმერთი: უშვილოთა შვილი, სნეულთა კურნებაჲ“ **შუშ. XI 4**; „ნუმცა ხართ დღისი მრთელ... და ღამისა ლოცვასა სნეულ და უძლურ“ **მ. სწ. 271,14**; „ეყვნენ ჴორცთა მათ სნეულთასა ლხინებაჲ“ **ნრს. 70,14**; „სნეულ არს ძიებისათჳს“ pb.,—„დასნეულებულ არს გამოძიებისათჳს“ **Q, I ტიმ. 6,4**. იხ. გულსნეული, სენი.

**სნეულება** «უძლურება»: „იგი სნეულებაჲ არა არს სასიკუდინე“ C,—„ესე უძლურებაჲ არა არს სასიკუდინჱ“ DE, **ი. 11,4**; „ელისე დასნეულდა სნეულებითა“ O, **IV მფ. 13,14**; „განკურნა ყოველი სნეულებაჲ შენი“ **ფს. 102,3**; „აღდგა სნეულებისაგან“ I, **ეს. 38,9**; „ესე... სნეულებაჲ ბოროტი არს“ O, **ეკლ. 6,2**; „გარდაიქცა სნეულებაჲ მისი თავქედად... და წარვიდა ცნობაჲ მისი“ **მ. სწ. 294,13**. იხ. დასნეულება, სნეული.

**სოარემ-ი** უვარგისი, ცუდი: „ვყვნე იგინი, ვითარცა ლეღუნი სოარემისანი, რომელ ვერ იჭამოს სიჯერკულისაგან“ O, **იერემ. 29,17**.

**სობა** იხ. აღსობა (-ილი), დასობა (-ილი), შესობა.

**სოვ-ი** «ზარნასოვი», vultur: „გძაგდინ მფრინველთაგან და არა შჭამოთ:... სოვი და ძერქორი და მსგავსი მისი“ G,—„...ზარნასოვი, ძერქორი და მსგავსი მისი“ O, **ლევიტ. 11,14**.

**სოვლება** იხ. დასოვლება, შესოვლება.

**სოლ-ი**: „განჴურიტიან ძირი მათი და შეასვიან შორის ძირთა მისთა სოლი მკურისაჲ“ **ბ. კეს.-ექუს. დღ. 72,21**; „განსოლეს იგი სოლებითა რკინისაჲთა“ **H—341,497**. იხ. განსოლვა.

**სოლაბ-ი** მარცვალი (წიგნისა): „ვიდრე სოლაბისა სწავლამდე ჭელოვნობნ“ **Sin.—97,3r**.

**სოლინარ-ი** მილი: „შეტყუებულ არიან იგინი (მრგუალნი) ურთიერთას, ვითარცა სახედ სოლინარი“ **ბ. კეს.-ექუს. დღ. 42,6**; „ასოჲ ესე ათქს კაცსა, ვითარცა სახედ სოლინარი“ **მ. ცხ. 154r**.

**სომეხ-ი**

**სომხეთ-ი, სომხით-ი** არმენია: „მეოტად წარვიდეს მთათა სომხეთისათა“ I,—„მეოტად წარვიდეს სომხითა“ O, **ეს. 37,38**. იხ. სომეხი.

**სომხურ-ი** სომხისა: „აქამომდის ქართლოსიანთა ენა სომხური იყო“ **ქ. ცხ. 22,7**.

**სომხურად**: „ჰრქუა მას წმიდამან სომხურად“ **Sin.—11, 288r**. იხ. სომხური.

**სოომ-ი** სარტყელი, კამარა: „მოუმზადე საჴმარი... ძელი და ქვა კედი და სოომი“ M, **I ნშტ. 29,2**.

**სორექ-ი** ვაზის ჯიშია, sorec, sorech: „დავასხ ვენაჴი სორექი“ I, **ეს. 5,2**.

**სორო** ხვრელი: „იქმნნეს იგინი ვითარცა ტრედნი, მბუდებულნი კლდეთა შინა და პირთა სოროთასა“ O, **იერემ. 48,28**.

* წყაროს დასახელება გამორჩენილია (რედ.).

**სოფელ-ი** სამთავრო, «საკარანო», «მამული», «ავანი», «დაბა», «სოფლივი», ქვეყანა: „ამას ყოველსა ნათესავნი სოფლისანი (სოფლივნი C) ეძიებენ“ **ლ. 12, 30**; „ას ოცდაშჳდთა სოფელთა...“ M,—„ას ოცდაშჳდთა საკარნოთა... მთავართა“ O, **ესთ. 16,1**; „დაჰმარხა ავანსა თილს“ **ნრს. 77,15**; „წარვიდა... სოფელსა თილს“ **არსტ. 67,1**; „მიმოიქცეოდა გარემო სოფლებსა მას“ DE,—„მოჰვლიდა დაბნებსა მას გარემოჲს“ C, **მრ. 6,6**; „გამოაჩინებენ, რამეთუ სოფელსა ეძიებენ (მამულსა ეძიებენ pb.)“ Q, **ჰებრ. 11,15**; „განვიდოდა მისა ყოველი სოფლები ჰურიასტანისაჲ“ **მრ. 1,5**; „რომლისა სოფლისაჲ... ხარი შენ?“ **O, იონა 1,8**; „იქადაგოს სახარებაჲ ესე... ყოველსა სოფელსა“ **მთ. 24,14**; „მოვიდა სოფლად თჳსა“ **მთ. 13,54**; „დავიპყრენით... სამეოცნი ქალაქნი, ყოველნი გარემო სოფლებნი“ G, **II შჯ. 3,4**; „მიმოგთესო შენ სოფლებსა შორის“ **I. ეზეკ. 22,15**; „მოიწინეს ქუეყანასა მას სომხითისასა, არარატად სოფლად“ **რიფს. 165,43**; „მოვლეს ფრიგჳაჲ და გალატელთა სოფელი“ **საქ. მოც. 16,6**; „სოფელი შეიყუარა საქებელი“ I. **იერემ. 49,25**; „განვაგდოს შენ სოფელსა, დიდსა და განუზომელსა“ O, **ეს. 22,18**; „უკუნ სცედ სოფლები და ადგილები, რომელ ეპყრა ჰურიათა“ **O, I ეზრა 4,50**; „ვიდრემდე მოვიდეს ქუეყანად სოფლებისა, მანანასა ჭამდეს“ **O, გამოსლ. 16,35**; „უფალმან შექმნა სოფელი და უშენი და კიდენი სოფლისანი“ O, **იგ. სოლ. 8,26**; „უაზნონი სოფლისა ქართლისანი მოვიდეს“ **შუშ. XVII 7.**

**ყოველ-ი სოფელ-ი** მსოფლიო: „რომელნი არიან ყოველსა სოფელსა“ **საქ. მოც. 24,5.**

**ესე სოფელ-ი** წუთისოფელი: „უკუეთუ ამის სოფლისა საშჯელი გედვას“ **I კორ. 5,4**; „სიტკბოებაჲ ამის სოფლისაჲ“ **შ. ცხ. 44r.** იხ. გარემო-სოფელი, მსოფლელი, მსოფლიო/სოფლიო.

**სოფერ-ი** საყვირი: „აღმოაჭუნდა კიდობანი იგი შჯულისა უფლისა საწუალითა და ჴმითა სოფერითა“ **M, I ნშტ. 15,28.**

**სოფიო**: „ტაძართა შინა (განვისუენებდეთ)... სოფიოჲთა მოწერილთა, მაოცნებელთა თუალთაჲსა“ **A—92,234.**

**სოფლივ-ი** სოფლისა: „განაგდე შენგან ყოველი ურვაჲ სოფლივი“ **H—622,10v.** იხ. სოფელი.

**სოფლიო** იხ. მსოფლიო.

**სოფლის-მთავარ-ი** ქვეყნის მპყრობელი/განმგებელი: „ვითარ-მე შემძლებელ ხართ მიქცევად პირსა სოფლის-მთავართა?“ **I, ეს. 36,9**; „შეკრბა... სოფლის-მთავრები და ძლიერნი იგი ერისანი“ **I, დან. 3,94.** იხ. მთავარი.

**სოფლის(ა)-მპყრობელ-ი** მხარის მპყრობელი/განმგებელი: „მოუწოდა... სოფლის-მპყრობელთა მათ თანა“ **O, I ეზრა 3,2**; „დაუწერა მას წიგნი ყოველთა მიმართ სოფლისა-მპყრობელთა“ **O, I ეზრა 4,47**; „უბრძანა მოწოდებაჲ... სოფლის-მპყრობელთა“ **ფლკტ. 135, 16.** იხ. მპყრობელი.

**სოფლის-წერა** ქვეყნის აღწერა: „აღდგა იუდა გალილეველი დღეთა მათ სოფლის-წერისათა“ **საქ. მოც. 5,37.** იხ. წერა.

**სოხასტერ-ი** სადაყუდებულო: „სადაცა სოხასტერთა მონასტრისათა ენების დაჯდომაჲ“ **ი.-ე. 50,6.**



**სპა**: „აღირჩია მეფემან სპათაგან თჳსთა კაცნი მჴნენი“ **მსკ. 33,13**; „მჴედართაჲ და სპათა სიმრავლე განვიდის ძიებად მისა“ **შ. სწ. 293,32**; „სპაჲ ბერძენთაჲ აოტეს“ **H—341,618.**

**სპათ-მძლუარ-ი** «ერის-მძლუარი»: „ვიდრემდის მთავარ სპათ-მძლუარმან იჴსნას ტყუეობა“ **pb.**, — „ვიდრემდე მთავარმან ერის-მძლუარმან იჴსნეს ტყუჱ“ **O, დან. 8,11.**

**სპანია** ესპანეთი: **მრთ. A ანტ. დ. 36***.

**სპაჲპეტ-ი**, «სპარაპეტი», მხედართ-მთავარი, სპასპეტი, ჯარის მეთაური: „მოუწოდა... უფლებსა და სპაჲპეტებსა (სპარაპეტებსა I) და სოფლის-მპყრობელთა და მფლობელთა“ **O, I ეზრა 3,14; III მფ. 1, 19***; „სახელი სპაჲპეტისა მისისაჲ აბენერ“ **I, მფ. 14, 50**; „იყო ასული ვარდანისი სომეხთა სპაჲპეტისაჲ“ **შუშ. I,9.** იხ. მთავარსპაჲპეტი.

**სპარაზან-ი** შეჭურვილი, მებრძოლი; აღჭურვილობა: „რომელსა შესძინებდეს მათ ზედა სპარაზენნი იგი“ **მრთ. S. საეკლ. უწყ. 1218**; „აღირჩია... კაცნი მჴნენი და წარავლინნა იგინი ქუეყანასა სომხითისასა, აღჭურვილნი სპარაზენებითურთ“ **მსკ. 33,15**; „გუნდი ერთი... სპარაზენად ჭურვილი“ **Sin.—11,242v.**

**სპარაზენება** შეჭურვილობა: „სპარაზენებაჲ იგი აღჭურვილთა მათთაჲ დაინთქა ზღუასა მას“ **H—341,627.** იხ. სპარაზენი.

**სპარს-ი**

**სპარსლებრ** სპარსულად: „სპარსლებრ და არშ[აკ]ებრ იტყოდეს“ **მრთ. S. კ. იერ.-მარტჳლ. 187,25.** იხ. სპარსული.

**სპარსულ-ი**: „უწოდა სახელი მისი სპარსულად“ **ქ. ცხ. 143, 2.**

**სპასალარ-ი** სპასპეტი, მხედართ-მთავარი: „სპასალარად თორნიკ განაჩინეს“ **ი.-ე. 19,18**; „იგი იყო სპასალარი გუნდსა ზედა ერთსა ბანაკისასა“ **Q—240,22.**

**სპასიაკ-ი** საჭურვლის მზიდველი: „სპასიაკი ერთი წინაშე მისა“ **O, I მფ. 17,7**; „იყო ერთი წინაშე-მდგომელთაგანი სპასიაკთა მეფისათაჲ“ **H—341,470.**

**სპასპეტ-ი** მხედართ-მთავარი: „შეკრბეს ერისთავნი... სპასპეტისა თანა“ **ქ. ცხ. 66,10.**

**სპეტაკ-ი** «განთეთრებული», «თეთრი»: „იხილეთ ყანები, რამეთუ სპეტაკ არიან სამკალად აწჳე“ DE,—„იხილეთ ყანობირი ეგე, რამეთუ განთეთრებულ არიან და ახან მკად“ **C, ი. 4,35**; „სამოსელი მისი სპეტაკ იყო ვითარცა თოვლი“ **მთ. 28,3**; „ეტლსა მას მესამესა ცხენნი სპეტაკნი (თეთრნი pb.)“ **O, ზაქ. 6,3**; „თმაჲ თავისა მისისაჲ სპეტაკ“ **ბალ. 23,34.** იხ. გამოსპეტაკება, განსპეტაკება, უსპეტაკესი.

**სპილენძ-ი** aes: „მთათა მისთა გამოეკუეთების სპილენძი“ **M, II შჯ. 8, 9**; „შეკრა იგი საკრველითა სპილენძისაჲთა“ **O, I ეზრა 1,40**; „ბაბილონს შეაყენეს იგი სპილენძისა კერპსა შინა“ **შ. სწ. 205,23.**

---

* წყარო ფანქრითაა მიწერილი, ციტატისათვის ადგილია დატოვებული (რედ.).

**სპობა** იხ. აღსპობა, მოსპობა.

**სპოდიონელ-ი** მოწესე, ბერი: „მექამეთაგანი იყო სპოდიონელთაგანი“ **ლიმ. 29,34.** იხ. სპოდიოსი.

**სპოდიოს-ი** მოწესე, ბერი: „ჰყვანდეს მის თანა სპოდიოსნი სამეოცდაათნი, კაცნი მოღუაწენი“ **შუშ. I 23.**

**სპოლვა** იხ. აღსპოლვა, მოსპოლვა/მოსპოვლვა.

**სრბა** მსვლელობა, სვლა, სირბილი: „ცუდად ვრბიოდი ანუ ვრბი“ **გალ. 2,2;** „მაშინ სრბით მოვიდა სიმონ-პეტრესა“ C,—„რბიოდა და მოვიდა სიმონ-პეტრესა“ DE, **ი. 20,2;** „რბიოდა და მიუთხრა დიოსკორიდის“ **ი. მოც. 67,36.**

**სრბა** მსვლელობა, სირბილი: „ვითარცა აღასრულებდა იოჰანე სრბასა თჳსსა“ **საქ. მოც. 13,25;** „არა მალე არს სრბაჲ“ O, **ეკლ. 9,11;** „არა მოაკლო მორბედმან სრბისაგან თჳსისა“ I, **იერემ. 8,6;** „აქუს მას სრბაჲ კამარის მსგავსსა მას კარავსა ცისასა“ O, **I ეზრა 4,34;** „სრბით მიეგებვოდა“ C, **ლ. 15,20;** „მიიწია... ექჳთ, ვითარცა ცხენი დიდითა სრბითა“ **H—341,215.** იხ. თანა-წარსრბა, მალე(დ)მსრბოლი, მსრბოლი, წინასრბა.

**სრბოლა** იხ. სრბა; შდრ. მალე(დ)მსრბოლი.

**[სრევა]** იხ. განსრევა.

**სრვა** მოსრვა, შემუსვრა, მუსრი: „იყვნენ... სიყმილნი და სრვანი“ **ლ. 21,11;** „დასცხრა სრვაჲ“ O, **რიცხ. 16,50.** იხ. მომსრალი, მომსრველი, მოსასრველი, მოსრვა.

**სროლა** «მშჳლვა», დაშენა: „ისრითა მისითა ესროდის მტერთა“ Fr.,—„სტყორცითა მისითა მშჳლვიდეს მტერსა“ G, **რიცხ. 24,8;** „ქვითა ესროდა დავითს“ O, **II მფ. 16,5;** „რომელი ესრინ მჵრინველთა, წარასხნის იგი“ O, **ზირ. 22,25;** „მესროდის ჩუენ მტერი ისრითა მისითა წამლეანითა“ **მ. სწ. 144,12;** „არღარა ისრის“ **Ath.—11,268v.**

**სრსჳლ-ი** სირსვილი, gangraena: „სიტყუამან მათმან, ვითარცა სრსჳლმან, საძოვარი პოვოს“ **II ტიმ. 2,17;** „ვითარცა სრსჳლი დაძუელებული, რომელმან არა მიიღის კურნებაჲ“ **Sin.—97,55v.**

**სრულ-ი** «სავსჱ», მრთელი, «ცოცხალი», მთლიანი: „იყვენით თქუენ სრულ, ვითარცა მამაჲ თქუენი ზეცათაჲ სრულ არს“ **მთ. 5,48;** „პირველად (გამოიღის) თივაჲ, მერმე თავი, მაშინ-ღა სრული იფქლი თავსა მას შინა“ C,—„პირველად (გამოიღებნ) წუელი, მერმე თავი და მაშინ-ღა სავსჱ იფქლი თავსა მას შინა“ DE, **მრ. 4,28;** „სრული საქმჱ ქმნეს ღმერთმან შენ თანა“ O, **ივდ. 11,4;** „სრულმან სიყუარულმან გარე-წარჰკადის შიში“ **მრთ. S. კ. იერ.-ალდგ. 161,8;** „საკურთხეველი ქვათაგან ყოვლად სრულთა, რომელთა ზედა არა მიიყო რკინაჲ“ G,—„საკურთხეველი ქვათა ცოცხალთაჲ, რომელთა ზედა არა დაცემულ არს რკინაჲ“ **M, ისუ ნ. 8,31;** „ვიდრე არა გასრულდეს წელიწადი სრული“ G, **ლევიტ. 25,30;** არცა გულითა ილოცვენ სრულითა“ **მ. ცხ. 15r;** „ამათ სრულ ქმნეს სიკეთჱ შენი“ O, **ეზეკ. 27,11.** იხ. აღმასრულებელი, აღსასრული, გამოსრულება, გა(ნ)სრულება, დასასრული, დასრულება, დაუსრულებელი, მისრულება, მოკლე-დასასრული, მოსრულება, სისრულე, უსრული, შესრულება, წარმოსრულება, წარსრულება.

**სრულ-ი** იხ. სლვა.

**სრულად**: „განიღონ ზუარაკი სრულად გარეშე ბანაკისა“ G, **ლევიტ. 4,21.**

**სრულება** სრულყოფა; დასრულება, დამთავრება; «სიმგრგულე»: „უკუეთუ გნებავს სრულებისა, შეუდეგ ღმერთსა“ **მ. სწ. 284,14;** „რომელსა უყუარდეს შვილი თჳსი, გულს-იდვინოს გუემაჲ მისი, რაჲთა იხარებდეს სრულებასა მისსა“ O, **ზირ. 30,1;** „წელიწადისა სრულებაჲ და ვარსკულავთა დგომაჲ“ O, — „წელთა სიმგრგულე და ვარსკულავთა გარდასხდომანი“ pb., **სიბრძ. სოლ. 7,19.**

**სრულებით** ყოვლად, სრულიად, მთლიანად: „ყოვლისაგანვე იჴმნეს სრულებით ნებისა თჳსისა“ **მ. ცხ. 26r;** „სრულებით მოოჴრებულ არს“ **მ. ცხ. 96r;** „დაასრულა დავითი სრულებით“ **მ. ცხ. 96r.** იხ. სრული.

**სრულიად** ყოვლად, ბოლომდის; მთლად; «ბრწყინვალედ», «დამტკიცებით»: „რომელმან დაითმინოს სრულიად“ **მთ. 24,13;** „სრულიად შეიყუარნა იგინი“ **ი. 13, 1;** „აღმოგიყუანო შენ მიერ სრულიად“ O, **დაბ. 46,4;** „დააწულილნა იგინი სრულიად“ O, **დან. 2,34;** „ვიდრემდის აღესრულოს საქმე ესე სრულიად“ O, **ნეემ. 6,9;** „ყოლადვე სრულიად აღეშჱნოს“ O, **I ეზრა 6,28;** „იხედვიდა სრულიად ყოველსა“ C,—„ჰხედვიდა ბრწყინვალედ ყოველთა“ DE, **მრ. 8,25;** „ქუეყანაჲ არა განყიდოთ სრულიად“ pb.,—„ქუეყანაჲ (არა) განჰვაჭროთ დამტკიცებით“ G, **ლევიტ. 25,23.** იხ. სრული.

**სრულ-ქმნა** დამთავრება, «დასრულება»: „შემდგომად სრულ-ქმნისა ლხინებათასა“ pb.,—„შემდგომად დასრულებისა მის ლხინებისა“ O, **ეზეკ. 43,23.** „აწვე **სრულ ქმნილ** ვარ“ **ფლპ. 3,12.** იხ. ქმნა.

**სრულმყოფელ-ი** აღმსრულებელი: „მივხედვიდეთ სარწმუნოებისა ჩუენისა წინამძღუარსა და სრულმყოფელსა იესუს“ **მ. ცხ. 26v.** იხ. მყოფელი.

**სრულ-ყოფა** «გამოსრულება», შესრულება: „სრულჰყო თუ განათეულებაჲ ყოვლისა ათეულისა ნაშრომთა ქუეყანისათაჲ“ G,—„უკუეთუ გამოასრულო გამოცემად ყოველი იგი ათეული ნაყოფისა მის ქუეყანისაჲ“ M, **II შჯ. 26,12;** „რომელმანმცა სრულ-ყო ნებაჲ გულისა მათისაჲ“ **ი.-ე. 18,2.** იხ. ყოფა.

**სტადიონ-ი** 125 ნაბიჯი: „(იყო) ვითარ ათხუთმეტ სტადიონ ლავრისაგან“ **მ. ცხ. 396r.**

**სტავრა** (სტავრაჲსა) ძვირფასი ქსოვილი, ფარჩა: „(მისცეს)... ოთხთავი, სტავრაჲთა შემოსილი“ **ი.-ე. 22, 31;** „შენ გმოსიეს სტავრაჲ და ხაზდი და ძოწეული და გლახაკსა არა აქუს ძუელიცა სამოსელი“ **მ. სწ. 85,22.**

**სტამან-ი** ქილა, კოკა: „მოელო პყრობად: განრცხაჲ სასუმელებისაჲ და სტამნებისაჲ და ქუაბებისაჲ“ **მრ. 7,4.**

**სტევ-ი** «თმა»: „იოანე მოსილ იყო სტევთა აქლემისაჲთა“ C,—„ემოსა იოანეს სამოსლად თმისაგან აქლემისა“ DE, **მრ. 1,6;** „ამასცა სტევისა სამოსელი ემოსის“ **A—92,665.**

**სტიქონ-ი, სტრიქონ-ი**: „სტიქონი ც҃ქ, თავნი საკითხავთანი **ოვ**“ **A — 484,13v;** „ომეროსისთა წარმოიღებდა სტრიქონთა“ **Sin.—11,215v.**

**სტო(ვ)ა, სტო** «ეზო», აივანი: „ხუთ სტოვა იყო“ DE,—„ხუთ ეზოდ იყო“ C, **ი. 5,2;** „იქცეოდა იესუ...

სტოასა სოლომონისსა“ ი. **10,23**; „ოცდაათი კრეტსაბმე-
ლები სუეტებსა მას და სტოვაები“ I, **ეზეკ. 40,17**;
„(იყო... განშოვრებულ)... ევრეთცა სტოები“ O, **ეზეკ.**
**42,5**; „გარეგანსა მას სტოსა გამოასხნეს და დაჴოცნეს“
**მ. ცხ. 206v**; „ვიხილე კაცი ერთი, მდგომარჱ გარეშე კართა
ეკლესიისათა სტოვასა“ **ლიმ. 50,22**.

**სტომაქ-ი** კუჭი: „სიმძიმჱ და განრყუნილებაჲ სტომაქი-
საჲ“ **მრთ.** S. **ოქრ.-მარხ. და იონ. 109,14**; „დამძიმდა
სტომაქი“ **მ. ცხ. 273r**; „სტომაქი მოიდნობს საჭმელ-
სა“ **მ. სწ. 176,22**.

**სტომაქსალმობიერ-ი** კუჭმტკივანი: „სტომაქსალმო-
ბიერთა კაცთა რაჲამს ჰნებავნ შესუმად წამლისა“ **მრთ.**
S. **ოქრ.-მარხ. და იონ. 109,28**. იხ. სალმობიერი.

**სტრატელატ-ი** სპასალარი: „წამებაჲ წმიდისა თეოდორე
სტრატელატისაჲ“ **ი.-ე. 30,10**.

**სტრატიოტ-ი** «ერისაგანი», მხედარი: „სტრატიოტ-
თა მათ შეიყვანეს იგი“ **მრ. 15,16**; „წარზიდვიდეს სტრა-
ტიოტნი იგი წმიდათა მათ“ **ვარ. 806**; „ხოლო სტრა-
ტიოტთა მათ... წარიყვანეს პავლე“ Ⴂ,—ხოლო ერისა-
განთა მათ... წარიყვანეს პავლე“ Ⴀ, **საქ. მოც. 23,31**. იხ.
სასტრატიოტე.

**სტრატიოტება** ჯარისკაცობა, მხედრობა: „გულისჴმა-ყო
მაგისი ცხორებისა საზღვარი და სტრატიოტებაჲ“ **ვარ.**
**808**. იხ. სტრატიოტი.

**სტრატიოტთ-მთავარ-ი** მხედართ-მთავარი: „პოსიდო-
ნიოს სტრატიოტთ-მთავარმან თქუა“ **თევდ. 555**;
„წარდგა სტრატიოტთ-მთავარი იგი და ითხოვდა ბრძა-
ნებასა“ **რიფს. 176,27**. იხ. მთავარი.

**სტრატიოტ ყოფა** მხედრად გახდომა: „სხჳსა სტრა-
ტიოტ-ყოფად ვერ ჴელ-მეწიფების“ **თევდ. 555**; „ინებეს
მისი სტრატიოტ-ყოფაჲ“ **თევდ. 552**. იხ. ყოფა.

**სტრევა** «ძრვა», «აღძრვა», «წარძღოლა»: „ისტრნეს
რაჲ ძენი ისრაჱლისანი“ G,—„იძრნეს ძენი ისრაელისანი“
pb., **რიცხ. 33,5**; „აღდეგით და ისტრენით თქუენ“G,—
„აღდეგით და აღიძრენით“ pb., **II შჯ. 2,13**; „ვიდოდე,
ისტრეოდე წინაშე ერისა ამის“ G,—„ვიდოდე, წარუ-
ძეღუ ერსა მაგას“ M, **II შჯ. 10,11**. შდრ. ტრვა.

**სტროპილოზ-ი** ბზრიალა: „ვითარცა-იგი სტროპი-
ლოზსა მიეცა პირველად ცემაჲ იგი და ვიდრე აქამომდე
მასვე ძრვასა ზედა არს“ **ბ. კეს.-ექუს. დღ. 76,12**.

**სტრუკ-ი** «სახლის ნაშობი»: „მონაჲ ნუ არსა ისრაჱლი,
ანუ სტრუკი არსა იაკობი, რამეთუ სატყუენველ იქმნა?“
O—„ნუ მონა არსა ისრაელი, ანუ სახლის ნაშობი არს
იაკობი, რაჲსათჳს წარსატყუენველ იქმნა?“ pb., **იერემ.**
**2,14**.

**სტუანვა** «განმსტრობა», მზერა, თვალთვალი: „რო-
მელ მიავლინნა ისო სტუანვად იერიქოჲსაჲ“ M,—„რო-
მელნი მიავლინნა იისუმან განმსტრობად იერიქოჲსა“ G,
**ისუ ნ. 6,25**; „სტუანვად ჩემდა ჟამად-ჟამად“ **საკ. წიგ. II**
**60,38**. იხ. განმმსტრობი, განმსტრობა, დასტუანვა, ზედა-მსტო-
ვარი, ზედა-მსტუარი, მიმოდასტუანვა, მიმომსტოვრობა, მიმო-
მსტოვრობა, მოსტუანვა, მსტო(ვ)არი/მსტუ(ვ)არი, მსტოვრობა/
მსტუვრობა, ნიშის-მსტოვარი, სამსტოვრო.

**სტუენა** სტვენა: „ყოველნი მტერნი შენნი ისტუენდეს
და დაიღრჭინნეს კბილნი მათნი“ O, **გოდ. იერემ. 2,16**;
„დაუკჳრდეს, ისტჳნონ და თქუან“ O, **III მფ. 9,8**.

**სტუენა** სტვენა: „სმენად სტუენასა მიმთხრობელთა-
სა“ G, **მსჯ. 5,16**. იხ. სასტჳნელი.

**სტუვა** ცრუობა, ტყუილი: „რად სტჳთ, რამეთუ ბეჭედნი
ესე ჰგიან, ვითარცა პირველ“ **თომა მოც. 16,27**; „ყოველსავე
სტუვი“ H—**341,597**.

**სტუმარ-ი** «უცხო»; წვეული: „უკუეთუ სტუმარნი
ისტუმრნა“ **I ტიმ. 5,10**; „სტუმარ შჯულთა მათგან აღთ-
ქუმისათა“ Q, — „უცხო შჯულთა მათგან აღთქუმათაჲსა“
**ეფეს. 2,12**; „სტუმარ და წარმავალ არიან იგინი ქუეყანა-
სა ზედა“ **ჰებრ. 11,13**; „მე განგიმზადო თქუენ დღეს საზრ-
დელი... ჵ სტუმარნო კეთილნო“ **გრ. ნაზ.-შობ. 295,16**;
„სტუმრად მომივალს ძმაჲ ჩემი“ O, **ზირ. 29,34**. იხ.
მესტუმრე, სასტუმრო.

**სტუმართ/სტუმრის-მოყუარე** უცხოთ-მოყვარე: „სტუ-
მართ-მოყუარე იყვენით ურთიერთას თჳნიერ დრტჳნ-
ვისა“ **I პეტრე 4,9**; „ჯერ-არს ეპისკოპოსისა... სტუმრის-
მოყუარე (ყოფაჲ)“ **I ტიტ. 1,7**.

**სტუმართ/სტუმრის-მოყუარება/მოყურობა** უცხოთ-მო-
ყვარება, სტუმრობა: „სტუმართ-მოყუარებასა
ნუ დაივიწყებთ“ **ჰებრ. 13,2**; „დასთესა ქურივმან მან სტუ-
მართ-მოყურობაჲ“ **მრთ.** D, **ოქრ.-პეტრე და ელია**
**266,21**; „სტუმართ-მოყუარებასა შეუდეგით“ **ჰრომ.**
**12,13**. იხ. მოყუარება/მოყურობა.

**სტუმრება/სტუმრობა** მიწვევა, მიღება: „სიყუარულით
მოწლედ გჳსტუმრნა“ **საქ. მოც. 28,7**; „ისტუმრნა
ანგელოზნი“ **მრთ.** D, **ოქრ.-პეტრე და ელია 266,5**.

**სტუმრობა** წვეულება: „ჰსჯობს სტუმრობაჲ მხლითა,
მოყუარობით და მადლით“ O, **იგ. სოლ. 15,17**. იხ. სტუ-
მარი.

**სტჳლობა** ხტუნვა: „განვიდენ და სტჳლობდენ, ვითარცა
ჴბონი, განტევებულნი საბლისაგან“ **იპ. რომ.-კურთხ. ისაკ და**
**იაკ. 100,1**.

**სტჳნვა** საყვირის დაცემა, გალობა: „გისტჳნევდით
თქუენ და არა ჰროკევდით“ **მთ. 11,17**; „სტჳნვიდეს
ნესტჳთა“ O, **IV მფ. 11,14**; „გისტჳნევდით ნესტჳთა
სულიერითა“ **მრთ.** S. **ოქრ.-მარხ. და იონ. 110,30**; „მრავალ-
გზის მისტჳნავს ნესტჳთა“ H—**341,122**. იხ. დასასტჳნვე-
ლი, დასტჳნვა; შდრ. სტუენა.

**სტჳნვა** ზვერვა: „სტჳნევდ გზასა“ O, **ნაუმ 2,1**. იხ.
სტუანვა; შდრ, მსტჳნავი, მსტჳნვარი.

**სტჳრ-ი** «საყჳრი», სალამური, საკრავი, სასტვენი
საკრავი: „აღმაღლდა... უფალი ჴმითა სტჳრისაჲთა“
Ⴀ,—„ამაღლდა... უფალი ჴმითა საყჳრისაჲთა“ Ⴂ, **ფს.**
**46,6**; „დგეს... ლევიტელნი სტჳრითა საგალობელითა“ **II**
**ნშტ. 7,6**; „ესმოდა... ჴმაჲ იგი საყჳრისაჲ, სტჳრისაჲ
და ქნარისაჲ და ებნისაჲ და სახიობისაჲ და შესხმისაჲ“ **I,**
**დან. 8,7**; „ვერ ჴელ-ეწიფების სტჳნვაჲ ებნითა და ვერცა ებ-
ნაჲ სტჳრითა“ **გრ. ნოს.-კაც. აგებ. 157,17**. იხ. მესტჳრე.

**სტჳქის-ი** სტიქია, ელემენტი: „სტჳქისნი იგი ყოვ-
ლითურთ პოვნილ არიან მას (კაცსა) შინა“ **გრ. ნოს.-კაც.**
**აგებ. 177,18**.

**სუამად-ი** სასმელი: „არარას ეძიებდეს კაცობრივსა... არცა ჭამად-სუამადთა გემოვნებასა“ **მ. ცხ. 42r.** იხ. სუმა.

**[სუარვა]** იხ. [აღსუარვა] (-ული) დასუარული, შესუარვა.

**სუბუქ-ი** მჩატე, მსუბუქი: „რამეთუ უღელი ჩემი ტკბილ არს და ტჳრთი ჩემი სუბუქი“ **იპ. რომ.-კურთხ. მოხ. 190,10;** „ყოველთავე ძმათა უღლითა სუბუქითა ეტყოდი, ხოლო ამას ძმასა ტჳრთი მძიმე დასდევ“ **მ. ცხ. 324v;** „უკუეთუ სუბუქი ღჳნოჲ იყოს, ყოლა ნუ ურთავ წყალსა“ **ი.-ე. 87,8;** „არა მცირე და სუბუქ არიან შენთჳს (სატანჯველნი)“ **საკ. წიგ. II 22,16;** „რკინასა თანა მძიმესა დაინთქის ძელი სუბუქი“ **მ. სწ. 150,24.** იხ. ა(ღ)სუბუქება, უსუბუქე.

**სუდარ-ი** «ვარშამაგი», ტილო: „აჰა ვეცხლი შენი, რომელი მაქუნდა დაკრძალული სუდარსა“ **ლ. 19,20;** „სუდარი (ვარშამაგი C) იგი, რომელ იყო თავსა მისსა“ DE, **ი. 20,7;** „მოიღო... შესაგრაგნელად სუდარი წმიდაჲ“ **შუშ. XIX 2.**

**სუელ-ი:** „დაადგრის იგი ადგილსა სუელსა და დიდად ნოტიასა“ **ბ. კეს.-ექუს. დღ. 48,7.**

**სუენება** მოსვენება, დაწოლა: „ისუენა მის თანა“ O, **II მფ. 11,4.** იხ. გამოსუენება, გა(ნ)სუენება, განსასუენებელი, განუსუენებელი, დასუენება, სასუენებელი, შესუენება.

**სუეტ-ი** სვეტი: „სუეტითა ღრუბლისაჲთა ეტყოდა მათ“ **ფს. 98,7;** „სუეტნი და სუეტის-თავნი ოქროცხებულნი“ **ფლკტ. 133,29;** „სუეტები ეზოჲსაჲ, რაოდენი არს კარავსა“ G, **რიცხ. 4,26;** „მდებარე იყო მუნ ნაკუეთი მარმარილოჲსა სუეტისაჲ“ **მ. ცხ. 247r;** „ეკუეთა სუეტსა და წყლულებაჲ შეამთხჳა თავსა“ **მ. სწ. 158,29.** იხ. მესუეტე.

**სუეტის-თავ-ი** კაპიტელი: „სუეტნი და სუეტის-თავნი ოქროცხებულნი“ **ფლკტ. 133,29;** „სუეტის-თავნი მათ ზედა რვალისანი“ I, **იერემ. 52,22.** იხ. თავი.

**სულ-ი** «კაცი», «გუამი», «თავი»; თავისთავი; ჰაერი, ქარი, სუნთქვა, «ორთქლი»; სუნი; ბოროტი სული; სული წმიდა: „უკუეთუ სულმან ერთმან ცოდოს“ G,—„უკუეთუ კაცმან ერთმან... ცოდოს ცოდვაჲ“ O, **ლევიტ. 4,27;** „რკინასა განვლო სულმან მისმან“ Ղ,—„შევიდა ჯაჭუსა გუამი მისი“ Ꞇ, **ფს. 104,18;** „მწყემსმან კეთილმან სული (თავი C) თჳსი დადვის ცხოვართა თჳსთათჳს“ DE, **ი. 10,11;** „ჯერ-არს დადებაჲ სულისაჲ მოყუსისა თჳსისათჳს“ **მ. სწ. 173,10.** „სული ჩემი შეძრწუნდა ფრიად“ **ფს. 6,4;** „მისცეს მას სული ასი სულისა წილ“ O, **გამოსლ. 21,23;** „რომელნი ეძიებდეს სულსა მაგის ყრმისასა“ **მთ. 2,20;** „აღმოუტევებდეს სულსა“ **ხბსტ. 141,5;** „სული უფროჲს არს საზრდელისა“ **მთ. 6,25;** „სული აღმაღლებული მოვიდოდა ჩრდილოჲთ“ I, **ეზეკ. 1,4;** „სული ვერ განვიდეს მას“ O, **იობ 41,7;** „მისცემს ყოველთა ცხოვრებასა და სულსა“ **საქ. მოც. 17,25;** „შთაჰბერე მას სული ცხოველი“ O, **III ეზრა 1,5;** „სული ვიდრემე არს კაცთა შორის, და იგი სული ყოვლისა-მპყრობელისა არს“ O, **იობ 32,8;** „იყვნედ... სული ღრბილთა შენთაჲ, ვითარცა ვაშლი“ O,—„იყვნენ... ორთქლი ცხჳრთა შენთა, ვითარცა ვაშლი“ M, **ქება 7,8;** „შორითავე სული ეცის ბრძოლისაჲ“ O, **იობ 39,25;** „სული მისი არა მოაკლდა“ I, **იერემ. 48,11;** „ვითარცა-იგი რაჟამს იყნოსი სული მძორისაჲ, მუნთქუესვე დაიბურნი საყნოსელნი შენნი“ **მ. სწ. 159,13;** „მისცა მათ ჴელმწიფებაჲ სულთა ზედა არაწმიდათა“ **მთ. 10,1;** „სული მაცთუნებელი უდაბნოსა ზედა“ I, **იერემ. 4,11;** „იპოვა მიდგომილ სულისაგან წმიდისა“ **მთ. 1,18.** იხ. სასულე, სულოვა, უსულო.

**სულგრძელ-ი** მომთმენი: „სულგრძელ იყავ ჩემ ზედა“ **მთ. 18,26;** „სულგრძელი კაცი დიდ არს გონებითა“ O, **იგ. სოლ. 14,28;** „სიყუარული სულგრძელ არს და ტკბილ“ **I კორ. 13,4;** „მჴნე იყავ, მოთმინე და სულგრძელ“ **შუშ. III 16.** იხ. გრძელი.

**სულგრძელება** მოთმინება: „ბრძენი იგი არს... (რომელი) ყოველსა ზედა მოთმინებით სულგრძელებდეს და ჟამთა არა ჰყვებოდის“ **მ. სწ. (!).** იხ. სულგრძელი.

**სულგრძელება** მოთმინება: „გევედრები, სულგრძელებით ისმინე ჩემი“ **საქ. მოც. 26,3;** „სულმოკლეთა მოსცის სულგრძელებაჲ“ I, **ეს. 57,15;** „რომლისა თანა არა არს სულგრძელებაჲ და მოთმინებაჲ, მყის აღარღჳს იგი შფოთებად და გულის-წყრომად“ **მ. სწ. 237,16.**

**სულდაღებულ-ი** დაწყნარებული, დადუმებული: „სადა არიან დღენი იგი სულდაღებულნი“ **საკ. წიგ. II 53,16.** იხ. დაღებული.

**სულება** იხ. დასულება (-ული), [მესულებე], მესულება, შესულება, შესულიბება.

**სულელ-ი** უგუნური, შემცდარი ჭკუაზე, სალოსი, გიჟი: „ხუთნი იგი მათგანნი იყვნეს სულელნი“ **მთ. 25,2;** „კაცმან სულელმან ესე არა ცნას“ **ფს. 91,7;** „(მოიძულა სულმან ჩემმან) ბერი სულელ და ნაკლულევანი გონებითა“ O, **ზირ. 25,4;** „რომელი არს სულელი... უგუნური იქმნის“ **გრ. ნოს.-კაც. აგებ. 151,28.** იხ. ლეღუსულელი, ლეღუსულელოვანი, მოსულელება, სისულელე.

**სულვა** თავხედობა: „შენ იცი სულვაჲ-ერისაჲ ამის“ O, **გამოსლ. 32,22.**

**სულ(თ)-თქუმა** ოხვრა, «კუნესა», წუხილი: „აღიხილნა ზეცად და სულ(თ)-ითქუნა“ **მრ. 7,34;** „სულთ-ითქუმედ მართალნი“ O, **იგ. სოლ. 28,28;** „იწროებითა სულისაჲთა სულთ-ითქუმიდენ“ O, **სიბრძ. სოლ. 5,3;** „სულთ-ითქუნა სამგზის და ცრემლოოდა“ **ი. მოც. 56,5;** „ჰხედვიდეს თუალითა თჳსითა და სულთ-ითქუმიდეს“ O, **ზირ. 30,2;** „სულთ-ითქუმიდენ მესათხევლენი“ I, **ეს. 19,8;** „სულთ-ითქუმიდენ შენ ზედა“ pb.,—„კუნესოდიან შენ ზედა“ O, **ეზეკ. 26,16;** „სულთ-ითქუმევდი, იგლოვდი და ტიროდი“ **მ. სწ. 181,24.**

**სულ(თ)-თქუმა** ოხვრა, ხვნეშა, კვნესა, «ლოცვა»: „სულთ-თქუმანი მათნი მესმნეს“ **საქ. მოც. 7,34;** „დავშუერი მე სულ-თქუმითა ჩემითა“ **ფს. 6,7;** „რაჲთა შეისმინოს სულ-თქუმაჲ შებორკილებულთაჲ“ Ղ,—„რაჲთა შეისმინოს ლოცვაჲ პყრობილთა მისთაჲ“ Ꞇ, **ფს. 101,21.** იხ. თქუმა.

**სულთ-მოყუარე:** „შენი არს ყოველი, უფალო, სულთ-მოყუარეო“ O, **სიბრძ. სოლ. 11,26.** იხ. მოყუარე.

**სულიერ-ი** სულისა, ცოცხალი: „შჯული სულიერ არს, ხოლო მე ჴორციელ ვარ და განფრდილ ცოდვასა შინა“ **ჰრომ. 7,14;** „სულიერთა მათ თანა სულიერსა შევატყუებთ“ **I კორ. 2,13;** „მაკურთხნა ჩუენ ყოვლითა კურთხევითა სუ-

ლიერითა“ ეფეს. 1,8; „შემძლებელ არს გამოთქუმად სულიერთა წიგნთაგან“ ი3. რომ.-კურთხ. ისაკ. და იაკ. 2,4; „არარაჲ სხუაჲ სულიერთაგანი ვიხილე, არცალა მფრინველი“ მარკ. 248; „განაშუენა ყოველი იგი ციხე სულიერითა მით ქნარითა“ შუშ. X,28. იხ. სული; შდრ. ღმრთივ-სულიერი.

**სულიერად** (ზზ.): „სულიერად განიკითხვინ“ I კორ. 2,15.

**სულიერლა** ჯერ კიდევ სულიერი: „რომელნიმე მათგანნი სულიერლა იყვნეს“ საკ. წიგ. II 89,30.

**სულიერად-ი** სულიერი: „არა სულიერადი იგი ხოლო კურთხევაჲ ღმრთისაგან მოიღოს“ ი3. რომ.-კურთხ. ისაკ და იაკ. 72,4. იხ. სულიერი.

**სულიერება** სასულიერო: „ჳელი მიყოს კაცმან სახარებასა, გინა სხუასა წიგნსა სულიერებისასა“ მ. ხწ. 76,17. იხ. სულიერი.

**სულის-ცემა** «სუნება»: „რაჟამს ეცის სული ცეცხლისაჲ“ M,—„უსუნის რაჲ მას ცეცხლი“ G, მსჯ. 16,9. იხ. ცემა.

**სულმოკლე** ჭკუანაკლული; მოუძლურებული, მოუთმენელი, დაღონებული, გულგატეხილი, მოშვებული, მოკლებული: „სულმოკლე ძლიერად უგუნურ (არს)“ O, იგ. სოლ. 14,29; „კაცისა სულმოკლისაჲ არა შუენის სამდიდრე“ O, ზირ. 14,3; „ნუ სულმოკლე ხარ თავყუანის-ცემასა მას შენსა“ O, ზირ. 7,9; „სულმოკლესა კაცსა ვინ-მე დაუთმოს“? O, იგ. სოლ. 18,14; „სულმოკლეთა მისცის სულგრძელებაჲ“ O, ეს. 57,15; „რაჲთა სულმოკლე იქმნეს“ მ. ცხ. 199v; „ნუ სულმოკლე იქმნები სწავლასა უფლისასა“ O, იგ. სოლ. 3,11; „ნათესავნი მრავალნი სულმოკლე იქმნნეს“ O, ამბ. 2,18; „სულმოკლე იქმნა და აღმოვიდოდა სული მისი“ O, იონა 4,8.

**სულმოკლე ქმნა** «მოკლება»: „სულმოკლე იქმნა სული ჩემი“ Ղ,—„მოაკლდა სულსა ჩემსა“ Ϲ, ფს. 76,4. იხ. მოკლე.

**სულმოკლება** მოშვება: „სულმოკლებდა ერი გზასა ზედა“ G, რიცხ. 21,4.

**სულმოკლება** ჭკუანაკლულობა, გულგატეხილობა: „არა ისმინეს მოსესი სულმოკლებისაგან“ O, გამოსლ. 6,9; „მოველოდე ღმერთსა... სულმოკლებისაგან რისხვისაჲსა“ Ϲ,—„მოველოდე ღმერთსა,... სულმოკლებისაგან“ Ղ, ფს. 54,9; „მძლავრობს მე სენი სულმოკლებისაჲ“ მ. ცხ. 176r. იხ. მოკლება.

**სულმყრალ-ი**: „ვითარცა-იგი რაჲ ორბი სპეტაკი იპოების ყოლადვე ადგილთა სულმყრალთა, მწინკულევანთა და ერიდების იგი ბოსტანთა და სამოთხეთა და ადგილთა სურნელთა“ მ. ხწ. 151,25. იხ. მყრალი.

**სულმყრალება, სულმყრალობა** სიმყრალე: „სულმყრალობაჲ კერპთ-მსახურებისაჲ კაცთაგან განწმიდა“ ე3. კჳპრ.-ალვს. 227,9; „სულმყრალობითა მით ნაზორევთაჲთა უვარ-ყო“ ფლკტ. 136,19; „ვერ ძალ-გიც თავს-დებად სულმყრალობასა ამას“ მ. ცხ. 389r; „დაიდებნ სულმყრალობასა მას საძაგელსა წინაშე თჳსა“ მ. ცხ. 140r; „სავსემან სულმყრალებითა ვიწყო სწავლად თქუენდა“ მ. ხწ. 233,24. იხ. მყრალება/მყრალობა.

**სულმცირე** მსუბუქი, მჩატე: „ქარსა სულმცირესა აპებნ“ O, სიბრძ. სოლ. 5,11; „ზედა ზას ღრუბელთა სულმცირეთა“ I, ეს. 19,1. იხ. მცირე.

**სულმწარე** გამწარებული, ბრაზიანი; «ტკივნეული გულითა»: „შეგაკთუნნა თქუენ გზათა შეცთომილებისათა გულმან სულმწარემან“ ფლ3. მოც. 6,19; „ნუ სადა შეგემთხჳნენ ჩუენგანნი კაცნი სულმწარენი“ G,—„ნუუკუე გემთხჳნენ თქუენ კაცნი, ტკივნეულნი გულითა“ M, მსჯ. 18,25. იხ. მწარე.

**სულნელ-ი, სურნელ-ი** «კეთილი», «საკუმეველი», სურნელოვანი: „სასაჲ შენი ვითარცა ღჳნოჲ სულნელი (კეთილი M)“ O, ქებ. 7,9; „შეჰგრაგნეს იგი ტილოებითა, არდაგებითა, სულნელთა მათ თანა“ DE,—„შეგრაგნეს იგი მჩუართა საკუმეველითურთ“ ი. 19,40; „ვითარცა გუნდრუკმან სულნელმან გამოეცინ სულნელებაჲ“ O, ზირ. 39,18; „იყოს საყნოსელისა წილ სულნელისა მტუერი“ I, ეს. 3,24; „მოიმზადეს სურნელი და ნელსაცხებელი“ ლ. 23,56; „სულნელად ფშჳნ იგი“ მ. ხწ. 58,11; „ჰამონი სულითა და სურნელნი საყნოსელად (არიედ ყუავილნი)“ მ. ხწ. 83,25. იხ. ნელი; უსურნელესი.

**სულნელება, სურნელება** სუნი, სურნელოვნება: „სახლი იგი აღივსო სულნელებითა (სურნელებითა C) მით ნელსაცხებლისაჲთა“ ი. 12,3; „ეცა სულნელებაჲ სამოსლისა მისისაჲ“ O, დაბ. 27,27; „ვითარცა მურმან რჩეულმან მივჰფინე სულნელებაჲ ჩემი“ O, ზირ. 24, 21; „სხუაჲ იგი შესაწირავი სულნელებითურთ შეაგბეს სიავ-ქუაბთა შინა“ O, I ეზრა 1,12; „სულნელებაჲ (მათი) ერთ (არს) მსგავსად ყნოსისა ჩუენისა“ ბ. კეს.-ექუს. დღ. 129,15; „(ვარდმან) მეფენი განაკჳრვნის ფერისა და სურნელებისა მისისაგან“ მ. ხწ. 191,12. იხ. სულნელი.

**სულოვა** სულის ღება(?): „(გიხილავს დამტკიცებაჲ)... მკუდარსა მას დაჴსნილსა, რომელი სულოოდა“ გრ. ნოს.-კაც. აგებ. 208,10. იხ. სული.

**სულტან-ი** მეფე (თურქებისა): „შემდგომად სამისა წლისა გამოვიდა სულტანი“ ქ. ცხ. 230,2.

**სულღება** სიჩუმე, უხმოობა: „განაღო სულღებით კარი“, მ. ცხ. 212r. იხ. ღება.

**სულშემოკლებულ-ი** ძალაგამოლეული, გულგატეხილი: „პოვა იგიცა სულშემოკლებულად“ მ. ცხ. 76v. იხ. შემოკლებული.

**სულშემოსილ-ი** ავსულიანი: „წინაწარმეტყუელნი მისნი სულშემოსილნი“ O, სოფ. 3,4; „განბოროტნეს ისრაჱლი ვითარცა წინაწარმეტყუელი, განკრთომილი კაცი სულშემოსილი“ O, ოსე 9,7. იხ. შემოსილი.

**სულშეუქცეველ-ი** შეუბრუნებელი: „იგინი გდევნიდენ სულშეუქცეველად“ O, II მეფ. 24,13. იხ. შეუქცეველი.

**სუმა**, pl. ob. **სხმა**; pres. ვ- ყოლა; «მოყვანა»: „ესუა მას ძჱ“ O, I მეფ. 9,2; „არა ესუა მას შვილი“ ლ. 1,7; „ნუ მეფჱ არა გესუა შენ“ O, მიქ. 4,9; „კაცსა ვისმე ესხნეს ორ ძე“ მთ. 21,28; „არა მივის ქმარი“ ი. 4,17; მამაჲ გჳვის ჩუენ აბრაჰამი“ მთ. 3,9; „ისუა მან თავისა თჳსისა ცოლი“ I,—„მოიყვანა მან ცოლი“ O, დან. 13,1;

„ისუთ ცოლებ და ისხთ შვილებ“ I, **იერემ. 29,6**; „მამაჲ ესუა მას“ **მ. ხწ. 40,33.**

**სუმა** მოყვანა, შერთვა: „უმჯობეს არს არა სუმაჲ ცოლისაჲ“ C, **მთ. 19,10.**

**სუმულ-ი** მოყვანილი: „საულისა სუმულ იყო ხარჭე ერთი“ **O, II მფ. 3,7.** იხ. გამოსუმა, ჩამოსუმა, ცოლის-სუმა/-სხმა.

**სუმა, სმა** სმა, დალევა, ლხინი, წვეულება, «პური», «შუება»: „რაჲ ვსუათ?“ **მთ. 6,31**; „ჭამდეს და სუმიდეს“ **მთ. 24,38**; „სუთ და დაითრვენით“ **იერემ. 25,27**; „იყო **სუმაჲ** დიდი ყოველთა მონათა მისთაჲ“ **O, დაბ. 40,20**; „ყო მუნ სამსონ სუმაჲ შჳდ დღე“ **M, მსჯ. 14,10**; „ყო სუმაჲ მოხუცებულთა თანა“ **O, ივდ. 6,20**; „მოვედინ იგი... სმასა მას, რომელი მეგულვების მე ხვალე ყოფად“ M,—„მოვედ შენ... შუებად, რომელი მზა გიყო ხვალე“ **O, ეს. 5,4**; „მივიდეს ორნივე სუმასა მას“ M,—„მივიდეს ორნივე პურსა მას“ **O, ესთ. 5,5**; „უმჯობეს არს... არა სუმაჲ ღჳნისა“ **ჰრომ. 14,21.** იხ. მოსუმური, მოსუმურობა, მსუმელი, სასმური, სასუმევა, სასუმელი, სასუმელება, სასუმური, სუამადი, შესუმა, წყლის-სასუმელი.

**სუმა** წაცხება, მოვლება: „უსუემდით მას ზედა მარილსა“ **Sin.—11, 167r**; „ლომნი იგი კუდითა უსუმიდეს პირთა წმიდათა“ **Sin.—11,221v.** იხ. გამოსუმა.

**[სუმა]** სმა, დასმა: იხ. გარდამოსუმა, გარდასუმა, დასუმა.

**სუმევა** სმევა, დალევინება: „სძე გასუ თქუენ“ **I კორ. 8,2**; „ვასუათ მამასა ჩუენსა ღჳნოჲ“ **O, დაბ. 19,32**; „ასუმიდა მას“ **მთ. 27,48**; „რომელი ასუმიდეს მოყუასსა თჳსსა ღთქუეფულსა მრღჳესა“ **O, ამბ. 2,15**; „გასუას თქუენ სასუმელი ერთი წყალი“ **მრ. 9,41.** იხ. სუმა.

**სუმუროვან-ი** «შემურვილი» (ზეთი და საკმეველი სურნელი, ნაღვლის გემოსი): „მისცეს მას სუმუროვანი ღჳნოჲ“ C,—„მისცემდეს მას სუმად შემურვილსა ღჳნოსა“ **DE, მრ. 15,23.**

**სუნება** «სულის ცემა»: „უსუნის რაჲ მას ცეცხლი“ G,—„რაჟამს ეცის სული ცეცხლისაჲ“ **M, მსჯ. 16,9.**

**სუნელ-ი** სუნი: „სულნი ჩუენნი სუნელად კეთილად-მსახურებისა სარწმუნოებითა შეანელნა“ **ეპ. კჳპრ.-227,11.**

**[სურა]** იხ. დასურა.

**სურვება** ნატვრა: „გუასურვე ჩუენ“ **O, ქება 4,9.** იხ. სურვილი.

**სურვიელ-ი** მონატრული, მოწადინე: „სურვიელ იქმნა სული ჩემი გულის-თქუმად სამართალთა შენთა“ **ფს. 118, 20**; „სურვიელ იქმნა ხილვად მისა“ **მ. ცხ. 250r**; „სურვიელ იყო ხილვად მისა“ **მარკ. 248r**; „სურვიელ იყო დედაჲ მათი ხილვისათჳს მათისა“ **მ. ცხ. 115r**; „ჰმსახურე მას მოსწრაფებით სურვიელად“ **მ. სწ. 173,32.** იხ. სურვილი.

**სურვილ-ი** წადილი, ნდომა, ნატვრა, «წყურილი»: „სურის სულსა“ **იაკ. 4,5**; „ვითარცა სურინ ირემსა წყაროთა მიმართ წყალთასა“ **ფს. 41,2**; „სუროდა სულსა ჩემსა მაცხოვარებაჲ შენი“ **Ꮯ. ფს. 118,174**; „სურიან სულსა ჩემსა შენდამი“ Ꮯ.—„სწყურიან შენდამი სულსა ჩემსა“ **Ꮭ, ფს. 62,2**; „მრავალთა სურის დაწინდებად მისა“ **მ. ცხ. 83.**

**სურვილ-ი** წადილი, ნდომა: „ყოლადვე სურვილი [illegible] წრაფაჲ აქუნდა მონაზონებისათჳს“ **მრთ. A. ანტ. დ. 20r**; „მაქუნდა რაჲ უკუე სურვილი ესე“ **მ. ცხ. 61v.** იხ. მოსურილი, მოსურნე.

**სურიანგებულ-ი** «სჳნაგრებული», დაწყლულებული: „სურიანგებული არს კეთროვნებაჲ თავისაჲ ანუ კეთროვნებაჲ ნიყბრისაჲ“ G,—„სჳნაგრებული არს კეთროვნება იგი თავსა გინა წუერსა“ **pb., ლევიტ. 13,30.** იხ. სჳრინგება.

**სურნელ-ი** იხ. სულნელი.

**სურნელება** იხ. სულნელება.

**სურწყუნის-ი**: „აღასრულა სრბაჲ თჳსი თუესა სურწყუნისისასა მეშჳდესა დღესა, შაბათსა“ **Ath.—11, 146v.**

**სურსუტა**: „ნუ ეგრე გგონიეს მჴევალი შენი, ვ͠ა დედაკაცი ერთი ასულთაგანი სურსუტაჲ“ **OS, I 1,16 (?)***

**სუფევა** მეფობა: „ნუუკუე სუფევნ ცოდვაჲ მოკუდავთა მაგათ ჴორცთა თქუენთა“ **ჰრომ. 6,12**; „უფალი სუფევს, შუენიერებაჲ შეიმოსა“ **ფს. 92,1**; „სუფევდეს შენ ზედა ღმერთი შენი“ **I, ეს. 52,7**; „სუფევდე უკუნისამდე“ **მ. სწ. 16,5.**

**სუფევა** «მეუფება», მეფობა: „სუფევისა მისისაჲ არა იყოს დასასრულ“ DE,—„მეუფებისა მისისაჲ არა იყოს დასასრულ“ **C, ლ. 1,33**; „უჩუენნა მას ყოველნი სუფევანი სოფლისანი“ **ლ. 4,5**; „უფლისაჲ არს სუფევაჲ“ **ფს. 21, 29**; „სუფევაჲ მისი განუმარჯოს მას“ **I, ეს. 9,7**; „ბრძენთა სუფევისა ჩემისათა ვერ უძლეს შეტყუებად ამისა“ **O, დან. 4,15.** იხ. სასუფეველი.

**სუქება** იხ. განსუქება.

**სუქებულ-ი**: „ზუარაკი იგი სუქებული“ **Ath.—11,221v.**

**სჳნაქსარ-ი** წმიდათა შემოკლებული ცხოვრებანი თვეებისა და დღეების მიხედვით: „ვითარცა წერილ არს დიდსა სჳნაქსარსა“ **ი.-ე. 33,34.**

**სჳნგელოზ-ი, სჳნკელ-ი** პატრიარქის თანაშემწე ბერი: „ეგრეთვე სულიერსა ძმასა ჩუენსა იოვანე სჳნგელოზსა... მოიჴსენებდით“ **ი.-ე. 27,6**; „ვიყავ მე სჳნკელი წმიდისა ევლოჯი პატრეაქისა თანა“ **ლიმ. 65,1.**

**სჳნ(ი)დის-ი** გული, გონება, «იჭუ»: „ვისჯებოდე სჳნიდისისაგან ჩემისა“ **მ. ცხ. 112v**; „ადგილი არს მყუდროჲ, რომელსა შინა განისუენებს სჳნდისი“ **მ. ცხ. 220v**; „დაპყრობითა სჳნდისისაჲთა“ pb., — „შეიწრებულ არნ იგი იჭჳთა თჳსითა“ **O, სიბრძ. სოლ. 17,10.**

**სჳნკლიტიკოს-ი** მრჩეველი; ტაძრეული, დარბაისელი (საბა): „შჳდნი სხუანი დიდებულნი სჳნკლიტიკოსნი აღეშურვნეს მამასა არსენის“ **მ. ცხ. 169r.**

**სჳრინგება, სჳრინგობა** წყლული, «დასჳრინგება»: „განავლინოს იგი გარე მღდელმან მან შედებული იგი სჳრინგებისა მის შჳდ დღე“ pb., — „განაყენოს მღდელმან ნიში დასჳრინგებისაჲ შჳდ დღე“ **G, ლევიტ. 13,31.**

**სფარ-ი** «სარფათი», თასი: „სფარნი (სარფათნი O) და ჭაშაკები... წარიღო ყოველი მატაკარანმან მან“ **I, იერემ. 52,19.**

---

* ეს ერთეული ფანქრითაა ჩაწერილი (რედ.).

**სფეკლა** სპეკალი, ძვირფასი ქვა: „მიიცვალების იგი (ბროლი)... ბუნებასა, რომელსა ჰრქჳან სფეკლა“ **ბ. კეს.-ექუს. დღ. 44,8.**

**სფჳრიდ-ი, სფირიდ-ი, ფსჳრიდ-ი** «გოდორი», «ბანდაკი»: „რაოდენი სფჳრიდი (გოდორი C) აღიღეთ ნეშტა (სავსჱ ნეშტი C) აღიღეთ?“ **მრ. 8,20;** „ჰყიდდა სფჳრიდსა“ **ლიმ. 87,33;** „ზღუდით გარდაუტევეს იგი სფჳრიდითა“ **Պ.,**—„ზღუდით სარკუმელსა გარდაუტევეს ბანდაკითა“ **Շ, საქ. მოც. 9,25;** „ორნი სფჳრიდნი ედგნეს იმიერ და ამიერ“ **მ. ცხ. 217v;** „ორნი ფსჳრიდი თანა ედვა“ Aht.—**12,226v.**

**სქელ-ი** არათხელი: „რომლისაჲმე ნაყოფი ჩჩჳლ, ხოლო ფურცელი—სქელ“ **ბ. კეს.-ექუს. დღ. 78,24.** იხ. სისქე.

**სქემა** საბერო ფორმა ჩასაცმელისა: „ჩემგან შეემოსა სქემაჲ“ **მ. ცხ. 59v;** „შემოსეს სქემითა“ **მ. ცხ. 296v;** „შემმოსე მე სქემაჲ მონაზონებისაჲ“ **ლიმ. 38,32;** „ჯერ არიან სქემასა თანა საქმენიცა, რამეთუ სახე ოდენ თჳნიერ საქმეთასა ცუდ არს“ **მ. სწ. 270,25;** „მოსძარცუა... სახჱ მონაზონებისაჲ, წმიდაჲ სქემაჲ“. Ier.—**36,8rb.**

**სყიდა** ყიდვა, შეძენა: „იყიდონ თავისა თჳსისა საზრდელი“ **მთ. 14,15;** „იყიდდეს და განჰყიდდეს“ **ლ. 17,28;** „უკუეთუ იყიდოს ძმაჲ შენი ებრაელი ანუ ებრაელთაჲ“ G, **II შჯ. 15,12.** „უკუეთუ მისცე **სყიდით** მოყუასსა შენსა“ G, **ლევიტ. 25,14.** „წარიღეთ **სყიდული** ეგე იფქლი თქუენი“ **O, დაბ. 42,19.** იხ. განმსყიდელი, განსყიდა, განსასყიდელი, გა(ნ)ყიდა, ვეცხლით-სყიდული, კაცის-მსყიდელი, მიმსყიდელი, მისყიდა, მომსყიდელი, მოსასყიდლება, მოსყიდა, მრავალსასყიდელი, მსყიდელი, ნასყიდობა, სასასყიდლო, სასყიდელი, სასყიდლითი, სასყიდლით-დადგინება, სასყიდლის-მიმცემელი, სასყიდლის-ყოფა, უკუმოყიდვა.

**სძალ-ი** (სძლისა) რძალი, «ძის ცოლი»: „განევთას... სძალი (ძის ცოლი DE) დედამთილისაგან თჳსისა“ **ლ. 12,53;** „ვითარცა სძალი შემამკო მე სამკაულითა“ **I, ეს. 61,10;** „ჰრქუა იუდა თამარს, სძალსა თჳსსა“ **O, დაბ. 38,11;** „უშუერებაჲ სძლისა შენისაჲ არა გამოაცხადო, რამეთუ ცოლი არს ძისა შენისაჲ“ G, **ლევიტ. 18,15;** „აღდგა იგი და ორნი სძალნი მისნი“ G,—„აღდგა დედაკაცი იგი და ორნივე იგი ძის ცოლნი მისნი“ M, **რუთ 1,6.** იხ. ახალ-სძალი, თანა-სძალი, სასძლო.

**სძე** (სძისა) რძე: „სძჱ გასუ თქუენ“ **I კორ. 3,2;** „სპეტაკ კბილნი მისნი უფროჲს სძისა“ **O, დაბ. 49,12;** „მოწუელის სძჱ და იქმნა ერბო“ **O, იგ. სოლ. 30,33;** „ვითარცა ყრმაჲ, განყენებული სძისაგან დედისა თჳსისა“ **ფს. 130,2.**

**სძისა** «სასძეური»: „განაღო თხიერი სძისაჲ და ასუა მას“ G,—„განჰჴსნა თხიერსა სასძეურსა და ასუა მას“ M, **მსჯ. 4,19.** იხ. სასძეური.

**სძლის-მომგურელ-ი** «ძმადი», მაყარი: „დაემკჳდრა ცოლი სამფსონისი სძლის-მომგურელსა მისსა თანა“ G.—„ცოლი იგი სამსონისი შეირთო ძმადმან“ M, **მსჯ, 14,20.** იხ. მომგურელი.

**სწავება** «მოძღურა», «მოძღურება», შეტყობა, «გრძნობა», «ჩუენება», «გულისჴმის-ყოფა», სწავლა, დასწავლა, გადაცემა: „ასწავებდა მათ, ვითარცა-იგი ვის აქუნ ჴელმწიფებაჲ“ DE,—„იყო მოძღურებად მათა, ვითარ ჴელმწიფე“ **C, მრ. 1,22;** „შენ გუასწავება ჩუენ?“ DE,—„შენცა გუმოძღური ჩუენ?“ **C, ი. 9,34;** „ვასწავნი მათ ბრძანებანა ღმრთისანი და შჯული მისი“ **O, გამოსლ. 18,16;** „ისწავა ასისთავისა მისგან“ DE,—„აგრძნა მტარვალისა მისგან“ **C, მრ. 15,45;** „ვინ გასწავა თქუენ?“ C,—„ვინ გიჩუენა თქუენ?“ DE, **ლ. 3,7;** „ისწავე სიტყუათა მათ“ DE,—„გულისჴმა-ჰყო სიტყუათაჲ მათ“ **C, ლ. 1,4;** „ყვეს ეგრე, ვითარცა ისწავეს“ **მთ. 28,15;** „ისწავე და გულისჴმა-ყავ“ **ფლკტ. 133,8;** „ისწავა, ვათარმედ კილიკიელი არს“ **საქ. მოც. 23,34;** „ადგილიცა იგი გჳსწავიეს“ **მრთ. S. ძ. იერ.-ალდგ. 156,17;** „ისწავებს რასმე მისგან“ **თომა მოც. 17,11;** „რომელნი მასწავებდეს მე და მეტყოდეს“ **O, იგ. სოლ. 4,4;** „ვითარცა შვილთა საყუარელთა გასწავებ“ **I კორ. 4,14;** „ბრძენთა არა გასწავეს შენ მეცნიერებაჲ მათი“ **O, ეზეკ. 28,3;** „მე გასწაო შენ“ **O, გამოსლ. 18,19;** „ასწავებდ ტაძარსა შინა“ **გრ. ნაზ.-შობ. 186;** „ასწავებდეს დამარხვად შჯულისა“ **საქ. მოც. 16,4.** იხ. გა(ნ)სწავება, დასწავება, მოსწავება, შესწავება.

**სწავლა** სწავლის შეძენა; «განსწავლა», «წუართა», დასჯა: „ვისწავლიდი მე ფილოსოფოსთა სიბრძნესა“ **მარკ. 250r;** „ასწავლიდა შესაკრებელთა შინა“ **მთ. 4,23;** „უსწავლიეს ენასა მათსა სიტყუაჲ სიცრუვისაჲ“ **I, იერემ. 9,5;** „ვსწავლო იგი და განუტეო“ DE,—„განვსწავლო ეგე და განუტეო“ **C, ლ. 23,16;** „გასწავლნე თქუენ შჳდ წილ“ pb.,—„გწუართნე მე თქუენ შჳდ გზის“ G, **ლევიტ. 26,28;** „ვინ-მე არს შვილი, რომელი არა სწავლის მამამან?“ **ჰებრ. 12,7;** „სწავლიდენ მას და არა ესმინოს მათ“ G, **II შჯ. 21,18;** „ნუცა რისხვათა შენითა მსწავლი მე“ **ფს. 6,2;** „ეგრეთვე გსწავლის შენ, ვითარცა შენ სწავლი მონასა შენსა“ **მ. სწ. 147,24.**

**სწავლა** «მოძღურება», დარიგება; ცემა, გვემა; «დაზავება»: „გიპყრიეს სწავლაჲ (მოძღურებაჲ DE) კაცთაჲ“ **მრ. 7,8;** „ისმინე, შვილო, სწავლაჲ მამისა შენისაჲ“ **O, იგ. სოლ. 1,8;** „უკჳრდა ერსა მას სწავლაჲ იგი მისი“ **მთ. 7,28;** „რაჲ არს სწავლაჲ კაცისაჲ ამის?“ **ი. მოც. 79,20;** „გარდავლენ სწავლასა მას მღდელთასა“ **მთ. 15,2;** „სწავლაჲ და მოძღურებაჲ ყოველსა ჟამსა სიბრძნე არს“ **O, ზირ. 22,6;** „პური და სწავლაჲ და საქმჱ—მონასა“ **O, ზირ. 30,25;** „სწავლით განმსწავლა მე უფალმან“ **ფს. 117,18;** „სწავლად ძეთა ისრაელისათა“ pb., — „დაზავებად ძეთა ისრაჱლისათა“ G, **ლევიტ. 11,47.**

**სწავლულ-ი** განსწავლული, გაწვრთნილი, მცოდნე, მეცნიერი: „კაცი უგუნური შეწუდებინ და იჭჳრობნ სახიდ შემართ, ხოლო სწავლული გარეშჱ დადგის და ელინ“ **O, ზირ. 21,27;** „შვილი სწავლული ბრძენ იყოს“ **O, იგ. სოლ. 10,5;** „ესე იყო სწავლულ გზასა უფლისასა“ **საქ. მოც. 18,25;** „მოთალა სწავლულად ნაქურცენი მისი“ **O, სიბრძ. სოლ. 13,11.** იხ. განსწავლა, განუსწავლელი, დასწავლა, მასწავლელი, მოსწავლე, მსწავლელი, სასწავლელი, სიტყჳსა-სწავლა, უსწავლელი, ღმრთივ-სწავლული, შესწავლა.

**სწავლება** სწავლა: „რაჲ-მე არს სწავლაჲ იგი, რომელსა ასწავლებს კაცი იგი?“ **თეკლა 98,25;** „ასწავლებდა მას ჴელოვნებასა მკურნალობისასა“ Sin.—**11,124v.**

**სწავლის-მოყუარე** ცოდნის მოყვარული: „ვპოვე... კაცი ვინმე სწავლის-მოყუარჱ“ **ოსკ. 9,8**; „უმჯობეს არს დამორჩილებად სწავლის-მოყუარეთა“ **იპ. რომ.-კურთხ. ისაკ და იაკ. 68,5.** იხ. მოყუარე.

**სწავლულება** სწავლა, სიბრძნე, მოძღვრება, დარიგება, ცოდნა: „რომელმან სიბრძნე და სწავლულებაჲ შეურაცხ-ყოს, იგი უბადრუკ არს“ O, **სიბრძ. სოლ. 3,11**; „რად მოვიძულე სწავლულებაჲ?“ O, **იგ. სოლ. 5,12**; „სიბრძნჱ და სწავლულებაჲ არს შიში უფლისაჲ“ O, **ზირ. 1,34**; „გამოუჩინოს მას სწავლულებაჲ მოძღურებისა მისისაჲ“ O, **ზირ. 39,11**; „ბერძულად გაასწავლა ყოვლითავე სწავლულებითა სრულებით“ **ი.-ე. 27,23.** იხ. სწავლული (სწავლა).

**სწარობა** «სწორ-ყოფა»: „თავსა თჳსსა ასწარობდა ღმერთსა“ C,—„სწორ-ჰყოფდა თავსა თჳსსა ღმრთისა“ DE, **ი. 5,18.** იხ. სწორი (?).

**სწორ-ი** თანასწორი, ტოლი; წყვილი, «ორი»: „სწორ ანგელოზთა არიან“ **ლ. 20,36**; „სწორ წმიდათა მათ იყო შენ“ **ანდტ.-ანატ. 225,18**; „მე და მან სწორი სიტყუაჲ ვთქუათ წინაშე უფლისა ჩუენისა“ **შუშ. XVI 31**; „იყოს შენდა სიკუდილისა სწორ“ O, **იგ. სოლ. 25,10**; „მეცა კაცი ვარ მოკუდავი, სწორი ყოველთაჲ“ O, **სიბრძ. სოლ. 7,1**; „ყოველსავე კაცსა უყუარნ სწორი თჳსი“ O, **ზირ. 13,19**; „მიცემად მსხუერპლისა... სწორნი გურიტთანი“ C,—„მიცემად შესაწირავი... ორნი გურიტნი“ **ლ. 2,24.** იხ. განსწორება(-ული), თანასწორი, მისწორება, ჰასაკით-სწორი.

**სწორად** თანასწორად, თანაბრად; მსგავსად: „განზომა წინაშე ზღუდისა მის სივრცჱ სწორად ლერწმისა მის“ O, **ეზეკ. 40,5**; „სწორად საძულელ არიან ღმრთისა“ O, **სიბრძ. სოლ. 14,9**; „ჰყუარობდა მათ სწორად“ **თეკლა 91,18**; „სწორად რიცხუთა ქალაქთა შენთაჲსა იყვნენ ღმერთნი შენნი“ O, **იერემ. 11,13.**

**სწორება** შესწორება, ტოლობა: „ახალი იგი არა ესწოროს მას“ O, **ზირ. 9,14**; „არარაჲ ამათგანი ესწორების ნეტარებასა მას მართალთასა“ **მრთ. S. ბ. კეს.-40-თჳს 118, 13**; „რაჲ-მემცა ესწორა ქოთანი სიავსა?“ O, **ზირ. 13,3**; „შორის მდიდართა ნუ ესწორები“ O, **ზირ. 35,13**; „ვერ ესწორების ამას შეცოდებასა სხუაჲ ბრალი და შეცოდებაჲ“ **მრთ. S. ოქრ.-მარხ. და იონ. 103,20**; „სამკაული მეფეთაჲ არა ესწორების შუენიერებასა შროშნისასა“ **მ. სწ. 191,20**; „უკუეთუმცა უფროესობაჲ ითქუმოდა, და სწორებაჲმცა და ერთობაჲ არა ითქუმოდა?!“ **A—92,468.**

**სწორება** შედარება, მსგავსება: „სიმდიდრე არად შევჰრაცხე სწორებად მისა“ O, **სიბრძ. სოლ. 7,8**; „რაჲ სწორებაჲ არს ტაძრისა ღმრთისაჲ კერპთა თანა?“ **II კორ. 6,16.**

**სწორებით** თანაბრად, ერთნაირად: „სწორებით მიიღებდეს საზრდელსა“ **მ. ცხ. 148v.** იხ. სწორი, შესწორება.

**სწორვა** შედარება, შესწორება: „უკუეთუ ვინ ჟამსა განსაცდელისასა დაუთმოს მოყუასსა, სწორავს იგი საჭურჭლსა მას სამთა ყრმათასა“ **მ. ცხ. 454v**; „ოდეს შეიმკვის მით (სამოსლით) მეფე, არა სწორავნ იგი ერთსაცა ყუავილსა მთისა თივისასა“ **მ. სწ. 191,9.** იხ. სწორი.

**სწორ-სწორ-ი** თანაბარ-თანაბარი: „მოიღე შენ სულნელი, შტახსი და ფრცხილი და ქალბანჱ რჩეული, სწორ-სწორ იყოს“ O, **გამოსლ. 30,34.** იხ. სწორი.

**სწორ-ყოფა** «სწარობა»: „სწორ-ჰყოფდა თავსა თჳსსა ღმრთისა“ DE,—„თავსა თჳსსა ასწარობდა ღმერთსა“ C, **ი. 5,18.** იხ. ყოფა.

**სწრაფ-ი** იხ. წრაფი.

**სწრაფა** იხ. წრაფა.

**სწრაფება, სწრაფობა** იხ. წრაფება.

**სწრება, სწრობა** მისწრება, დასწრება, გასწრება, წინ წასვლა: „ვითარ შევიდა იგი სახიდ, ასწრო (უსწრო DE) მათ იესუ“ **მთ. 17,25**; „პირველადვე უსწრო ღმერთმან“ **მ. ცხ. 31v**; „ნუ ელი, რაჲთამცა მათ გისწრეს და მოვიდეს შენდა, არამედ უსწრვე შენ და მიიღე ძლევისა გჳრგჳნი“ **მ. სწ. 42,15**; „ასპარეზსა ცხენთასა ერთიერთსა უსწრობენ“ **მ. სწ. 26,18.** იხ. ალსწრება, დასწრობა, მისწრება/მისწრობა, მოსწრება, წარსწრება/წარსწრობა.

**სხალ-ი** pyrus; მსხალი (ხე): „იყოს რაჟამს გესმეს ჴმაჲ ძრვისაჲ მწუერვალთა მათ სხალისათაჲ“ **I ნშტ. 14,15**; „ლეღუსა და სხალსა აქუს სიტკბოებაჲ“ **გრ. ნოს.-კაც. აგებ. 228,15.**

**სხალოვან-ი** მსხლის ბაღი: „დააცადენ იგინი მახლობელად სხალოვანსა“ M, **I ნშტ. 14,14.** იხ. სხალი.

**სხამეან-ი**: „ვიხილეთ გემოჲ სიკუდილისაჲ სხამეანი“ **მ. სწ. 217,22.**

**სხდომა** «დამკჳდრება», ჯდომა: „ერი, რომელი სხდა“ **მთ. 4,16**; „ერი ესე, რომელი სხედს მთასა მას“ O, **ივდ. 5,3**; „რომელთა შორის თქუენ ჰსხედთ“ G,—„რომელთა შორის თქუენ დამკჳდრებულ ხართ“ O, **მსჯ. 6,10**; „არცაღა სხდენ ქუეყანასა შენსა“ O, **გამოსლ. 23,33**; „რომელნი სხენან ბნელსა“ **ლ. 1,79**; „რომელნი სხენედ უბანთა ზედა“ **მთ. 11,16**; „სხდეს ერთი თავით და ერთი ფერჴით“ C, **ი. 20,12.**

**სხდომა** ჯდომა (ბევრისა): „სხდომასა მას მათსა ტაბლასა ზედა“ O, **III მფ. 13,20.** იხ. აღმსხდომი, აღსხდომა, დასასხდომელი, დასხდომა, ზე-სხდომა, ინაჴით-მსხდომარე, მსხდომარე, სასხდომელი, შესხდომა.

[**სხეპ-**] იხ. მსხეპრი.

**სხეპ(ვ)ა** კრეფა: „მწყემსი ვიყავ და ვსხეპდ ლეღუსულელსა“ O, **ამოს 7,14.** იხ. მსხეპველი.

**სხერა** იხ. დასხერილი.

**სხერპა** იხ. დასხერპა.

**სხეულ-ი** «გუამი», ტანი: „დაიბანოს წყლითა ყოველი სხეული (გუამი pb.)“ G, **ლევიტ. 16,4**; „ნიფხავი შეიმოსის სხეულთა მისთა“ O, **ლევიტ. 6,10.** იხ. უსხეულო.

**სხეულდიდ-ი** «ჴორცდიდი», დიდი ტანისა: „ისიძევდ ძეთა მიმართ ეგჳპტისათა მოზღვარეთა შენთა სხეულდიდთა (ჴორცდიდთა pb.)“ O, **ეზეკ. 16,26.** იხ. დიდი.

**სხივ-ი** იხ. დასხივებული.

**სხივება** იხ. სხივი.

[**სხირპვა**] იხ. განსხირპვა.

[**სხლეტა**] იხ. მსხლეტარი/მსხლეტარე, ნასხლეტი.

**სხლვა**: „ჟამი სხლვისაჲ მოიწია“ O, **ქება 2,12.** იხ. განსხლვა, ნასხლევი.

**სხმა** შობა; მოყვანა, მოგვრა; ქონება, «დგმა»; ყოლა, სმა; დება; აცმა, მოსხმა; «დანერგვა», დარგვა; აყვანა: „ძეებ და ასულებ ისხნე“ M, II შჯ. 28,41; „შვილ ვისხენ“ იპ. რომ.-კურთხ. მოხ. 190,2; „უსხნეთ ძეთა თქუენთა ცოლებ“ O, იერემ. 29,6; „არცა ცოლს ისხმიდენ, არცა ქმრის ვიდოდიან“ C, მთ. 22,30; „ისხენით თავისა თქუენისა მეგობარნი“ ლ. 16,9; „ყურ ასხენ“ ფს. 113,14; „თუალ გასხენ და არა ჰხედავთ“ მრ. 8,18; „მისხენ ხუთნი ძმანი“ ლ. 16,28; „რომელსა ესხნეს ორნი ძენი მარჩბივნი“ ფლკტ. 146,33; „კაცსა ვისმე ესხნეს ორ ძე“ მთ. 21,28; „ყოველნი, რომელნი ისხნენ საფლავებსა, ისმინონ ჴმისა მისისაჲ“ ი. 5,28; „ისხა სიმრავლჱ უძლურთაჲ“ ი. 5,3; „ესხნენ სანდალნი“ მრ. 6,9; „ესხნეს ცანდალნი ოქროლუედნი“ პოვნ. სტეფ. 658; „ვენაჴსა ასხმიდე და იქმოდი“ M, II შჯ. 28,39; „არა ისხა თავისა შენისა სერტყები“ M,—„არა დაჰნერგო თავისა შენისა სერტყო“ G, II შჯ. 16,21; „ასხნა იგინი კარაულებსა და მოიქცა ეგჳპტედ“ O, გამოსლ. 4,20.

**სხმა** «დგმა», ქონება: „უმჯობეს არს... ორთა ჭელთა სხმასა (დგმასა C)“ მრ. 9,43. იხ. აღმოსხმა, აღსხმა, აღჳრ-სხმა, გამოსხმა, განსხმა, გარდამოსხმა, გარდასხმა, გარე-მოსხმა, დამასხმელი, დამსხმელი, დასხმა, დასხმითი, დასხმული, ზედ-დასასხმელი საჭელითა, ზედ-მოსასხმელი, თავს-სხმა, თავწარსხმული, მერცხლის-გამსხმელი, მისხმა, მომსხმელი, მოსხმა, მსხმო, პირის-დასხმა, უკუ-მოსხმა, შესხმა, შვილთ-სხმა, ჩამოსხმული, ჩასხმა, ჩჳლთ-სხმა, წარსხმა, ჭელთ-სხმა.

**სხმულ-ი**: „სასუმელი... ღჳნითა ურწყოჲთა სავსეა სხმულითა“ Ꞇ, ფს. 74,9.

**სხუა** «რომელიმე», მეორე, უცხო: „სხუანი იტყოდეს“ C,—„რომელნიმე იტყოდეს“ DE, მრ. 6,15; „მოვიდა სიმონპეტრესა და სხჳსა მის მოწაფისა“ ი. 20,2; „კაცმან სხუამან შეჭამოს იგი“ O, ეკლ. 6,2; „ნუ განიცდი სიკეთესა მას სხჳსასა“ O, ზირ. 9,8; „სხჳსა ქუეყანისანი ვართ“ ი. მოც. 58,32. იხ. ერთი სხუაჲ.

**იგი სხუა-ჲ** «ერთი იგი», მეორე: „მოეგო, ვითარცა იგი სხუაჲ“ C,—„მოეგო, ვითარცა ერთი იგი“ DE, ლ. 6,10.

**სხუა-ჲ რა-ჲ** სხვა რამე, სხვაგვარი: „არა თუ სხუასა რას მივსწერთ“ II კორ. 1,13.

**სხუას-ცა** სხვაგან: „სხუას-ცა თქუა“ ფიზ. XX 3.

**სხუა ენა** «ენა უცხო», უცხო ტომი, წარმართი, ბარბაროსი: „ვიყო მე მეტყუელისა მის ჩემისა, ვითარცა სხუაჲ ენაჲ, და რომელი-იგი მეტყოდის მე, ვითარცა სხუაჲ ენაჲ“ I კორ. 14,11; „ნათესავი ურიდი და სხუა ენა“ pb.,—„ნათესავი ურიდი და ენა უცხოჲ“ O, ბარ. 4,15. იხ. ენა.

**სხუა სახე** სხვანაირი: „იყო ლოცვასა მას მისსა ხილვაჲ პირისა მისისაჲ სხუა სახე“ ლ. 9,29. იხ. სახე.

**სხუაფერ-ი** «თითოფერი», სხვადასხვანაირი: „ვენაჴოვანსა (ვენაჴსა G) შენსა არა სთესო სხუაფერი (თითოფერი G)“ M, ლევიტ. 19,19; „სხუაფერ იქმნა წინაშე მათსა“ C, მრ. 9,2. იხ. ფერი.

**სხუაჭმავება** იხ. განსხუაჭმავება.

**სხუებრ** სხვანაირად, სხვაგვარად: „სხუებრ არა ეგების ესე თქუმად“ მ. სწ. 21,31. იხ. სხუა.

**სხუერტა** «მუსრვა», წყვეტა: „სხუერტად თავისა... იწყეს“ C,—„იწყეს მუსრვად თავსა ჭუვილისასა“ მრ. 2,23.

**[სხუობა]** იხ. განსხუობა.

**სხურება** «პკურება»: „მასხურე მე საპკურებელითა შენითა“ ფს. 50,9; „ეგრე სახედ სისხლი ასხურის“ ჰებრ. 9,21; „ასხუროს სახლსა“ G,—„აპკუროს სახლსა მას“ pb., რიცხ. 19,18; „სძჱ... ესხურა სამოსელსა“ პავლე მოც. 53,11.

**სხურებულ-ი** პკურებული; მოწინწკლული: „სხურებულნი გულითა... მოუჴდეთ ღმერთსა“ მრთ. S. კ. იერ.-ნათლისღ. 84,25; „შობდეს ცხოვარნი... ნაცრის-ფერად სხურებულსა“ O, დაბ. 30,39. იხ. მისხურება, შესხურება; შდრ. მასხურებელი.

**სხჳლ-ი**: „შეიღო ძელი სხჳლი ველურისაგან ფინიკისა“ Sin.— 11,392v. იხ. სხჳლბარკალი, განსხუობა.

**სხჳლბარკალ-ი** «ბარკალსხჳლი», წელი: „არცა სხჳლბარკალნი მამაკაცისანი სთნდეს“ Ꞁ,—„არცა ბარკალსხჳლნი გმირისანი სთნდეს მას“ Ꞇ, ფს. 146,10. იხ. ბარკალი.

**სჭუენ-ი** «ერდო», სხვენი: „აღიყვანნა იგინი სჭუენად (ერდოსა ზედა G)“ M, ისუ ნ. 2,6.

**სჯა, შჯა** «დასჯა», «წურთა», «განსიტყუება», განსჯა, განკითხვა, ცილობა, «დადება გულსა»: „საჯენ იგინი“ Ꞁ,—„დასაჯენ იგინი“ Ꞇ, ფს. 5,11; „შევსძინო სჯად (წურთად G) თქუენდა“ pb., ლევიტ. 26,18; „ესჯოდეს მას ფრიად“ M,—„განისიტყუნეს მისდამი ძლიერად“ G, მსჯ. 8,1; „თუ ვშჯი, საშჯელი ჩემი ჭეშმარიტ არს“ ი. 8,16; „მართლიად ჰსაჯე“ ლ. 7,43; „საჯენ, უფალო, მავნებელნი ჩემნი“ ფს. 34,1; „საშჯელი საჯოს მტერისა მიმართ“ O, იერემ. 50,34; „საშჯელი სამართალი საჯეთ“ O, ზაქ. 7,9; „უსაჯეთ ობოლსა და ქურივსა“ ფს. 81,3; „რომელმან საჯოს საშჯელი მძლავრებით“ O, ზირ. 20,2; „თავით ჩემით თავსა ჩემსა უსაჯო“ ანდ.-ანატ. 209,23; „ნუ შჯით, რაჲთა არა დაისაჯნეთ“ მთ. 7,1; „ძმაჲ ძმასა ეშჯის“ I კორ. 6,6; „შჯიდი საშჯელსა ცრუსა“ O, დან. 13,53; „რომელნი მშჯიდეს ჩუენ“ O, დან. 9,12; „ნუ ჰშჯით (ნუ დასჯით C), რაჲთა არა დაისაჯნეთ“ ლ. 6,37; „ეშჯოდეს იგინი მისთჳსცა“ O, დაბ. 26,21; „არცამცა შჯიდით უბრალოთა“ მთ. 12,7; „შჯიდეს კაცად-კაცადი... ძმასა თჳსსა“ O,—„დაიდვა გულსა კაცმან... ძმასა თჳსსა შეწევნად“ I, ეს. 41,6. „დაიმძიმენ ყურნი შენნი არა სმენად შჯახა სისხლისასა“ მ. ცხ. 277v; „აღვიდოდეს ძენი ისრაჱლისანი მისდამი შჯად (საშჯელად M)“ G, მსჯ. 4,5. იხ. გა(ნ)სჯა/განშჯა/განრჩა, დამსჯელი/დამშჯელი, დარჩა, დასაშჯელი, დასჯა/დაშჯა, დაუშჯელად, თანა-მოსაჯული, მართლმსაჯული, მართლმსაჯულება, მიშჯა, მოსაჯული, მსაჯული, მსაჯულება/მსაჯულობა, მსჯავრი/მშჯავრი, სამშჯავრო/სამსჯავრო, სარჩელი, სასარჩლო, საშჯელი.

**სჯულ-ი** იხ. შჯული.

**სჯულის-მდებელ-ი** იხ. შჯულის-მდებელი.

**სჯულის-მმარხველ-ი** იხ. შჯულის-მმარხველი.

# ტ

**ტ-არი** ქართული ანბნის 21-ე ასო, რიცხვითი მნიშვნელობა—300.

**ტაბაკ-ი** იხ. ტაპაკი.

**ტაბასტ-ი** ლოგინი, საწოლი: „მოართუეს მას ათი ტაბასტი, ათი ტერი" O, **II მფ. 17,28.**

**ტაბასტაკ-ი:** „უფალსა წინა-აღუდგების მკალისა და თაფლისა ველურისა მჭამელი იგი ტაბასტაკ" Ath.—**11,162**г.

**ტაბლა** სუფრა, მაგიდა: „ტაბლები იგი თესლის-მოფარდულთაჲ დაამჴუა" **მთ. 21,12;** „განუწესა მათ მეფემან როჭიკი დღისაჲ დღითი-დღედ ტაბლისაგან თჳსისა" O, **დან. 1,5;** „შეჭამიან დაგებული იგი ტაბლასა მას ზედა" O, **დან. 13,20;** „არა განვიმზადნეთ ტაბლანი მაღალნი" **გრ. ნაზ.-შობ. 294,41;** „მხიარულ არნ ტაბლისა დადგმასა და წუხნ მარხვისათჳს" **მ. სწ. 243,7.**

**ტაგარ-ი** «საწნეხელი», ორმო: „აღმოთხარა მას შინა ტაგარი" C,—„ქმნა მას შინა საწნეხელი" DE, **მთ. 21, 33;** „სავსე არს საწნეხელი და გარდაეცემიან ტაგარნი" O, **იოველ 3,13.**

**ტაზარ-ი** იხ. ტაძარი.

**ტაიჭ-ი** «აქლემი»: „რომელნი აღსხდეს ტაიჭთა (აქლემთა M) და ივლტოდეს" O, **I მფ. 30,17;** „უკუეთუ ვინმე იყოს კაცი მჯდომარე ტაიჭსა" Ath.—**17,279**г.

**ტაკუკ-ი** «სარწყული», კუტალი, საწყლე: „დგეს ტაკუკნი მარმარილოსანი ექუსნი" C, —„იყვნეს... სარწყულნი ქვისანი, მდგომარენი ექუსნი" DE, **ი. 2,6;** „უპე შენი ტაკუკ წახნაგებულ" O, **ქებ. 7,1;** „ტაკუკი ოქროსაჲ, სავსჱ მანანაჲთა" **ჰებრ. 9,4;** „ჰქმნე... ტაკუკები და ციცხუები" O, **გამოსლ. 25,29;** „ტაკუკნი მათნი დაამკუნა" **ლონგ. 190,33.**

**ტალავარ-ი** ფაცხა, საჩრდილობელი, ფანჩატური: „ვქმნეთ აქა სამ ტალავარ" **მთ. 17,4;** „იქმნა კაცად-კაცადმან ტალავრები ერდოებსა თჳსსა ზედა" M, **ნეემ. 8,16;** „ვიეთნიმე ტალავრებითა უდაბნოსა დაყუდებულ" **მრთ. S. ოქრ.-მარხ. და იონ. 101,14.**

**ტალავრობა** ებრაელთა დღესასწაული: „იყო მახლობელ დღესასწაული იგი ჰურიათა ტალავრობისაჲ" **ი. 7,21. იხ.** ტალავარი.

**ტალანტ-ი** ქანქარი, ვერცხლის ან ოქროს ფული: „მოიგო... მთაჲ იგი... ორის ტალანტის ვეცხლის" O, **III მფ. 16,24;** „აღუდვა ხარკი ქუეყანასა მას ასი ტალანტი ვეცხლი" O, **IV მფ. 23,33;** „მოჰჴადა მათ ათი ტალანტი ვეცხლი და ერთი ოქროჲ" O, **I ეზრ. 1,34;** „ტალანტი ერთი ბრპენისაჲ გამოიღო" I, **ზაქ. 5,7;** „აღაორძინა მისდა რწმუნებული იგი ტალანტი" **ი.-გ. 30,24;** „რომელსა-იგი აღა-უდვა ბევრი ტალანტი" **მ. სწ. 200,24.**

**ტალითა «ქალა»:** „ტალითა კუმი, რომელ არს გამოთარგმანებით: ქალა, შენ გეტყჳ, აღდეგ!" **მრ. 5,41.**

**ტან-ი «გუამი», სხეული:** „განიბანოს ტანი მისი წყლითა" G,—„დაიბანოს წყლითა გუამი მისი" **pb., ლევიტ. 14,9;** „დაიბანა ტანი თჳსი წყლითა" **O, ივდ. 10,3.**

**ტანა** იხ. ჩამოტანა.

**ტანება** იხ. გარდამოტანება, თანა-წარტანება.

**ტანისამოს-ი** ტანსაცმელი: „უკუეთუ გედვას შენ წინა გამოსარჩევლად ტანისამოსი, დაუტევე უკეთესი" **მ. ცხ. 34**г. იხ. სამოსელი.

**ტანჯვა** «გუემა», «არება», «დასჯა», ცემა: „მათგანნი სტანჯნეთ" DE,—„მათგანნი ჰგუემნეთ" **მთ. 23,34;** „რომელნიმე ტანჯნეს" DE,—„რომელნიმე გუემნეს" C, **მრ. 12,5;** „ვიტანჯები მე ალითა ამით ცეცხლისაჲთა" DE,—„ვიარები ალსა მას შინა" C, **ლ. 16,24;** „შენ იტანჯები" DE,—„შენ მანდა იარები" **ლ. 16,25;** „არა გაქუს ჴელმწიფებაჲ ტანჯვად ჩუენდა" A,—„არავინ მოგცა შენ ყოფაჲ, ვითარმცა ესრეთ დაგუსაჯენ" B, **სბსტ. 128,15;** „გტანჯო შენ მრავლითა და დიდითა ტანჯვითა" **ფლპ. მოც. 3,25;** „უგუნური იტანჯოს-და, ვერ აგრძნეს" **იგ. სოლ. 17,10;** „ტანჯნა იგინი ღელეთა შიდა" M, **ნსჯ. 5,14;** „ვითარმცა ტანჯნეს იგინი" **საქ. მოც. 4,21;** „აქა ვიტანჯო და მუნ განვისუენო" **შუშ. IX 27.**

**ტანჯვა** «საშჯელი», გვემა, ცემა, დასჯა: „მასვე ტანჯვასა (საშჯელსა DE) შინა ხარ" **ლ. 23,40;** „წყალი შენი ჭირით და ტანჯვით სუ" O, **ეზეკ. 12,18;** „ტანჯა ღმერთმან ფარაო ტანჯვითა დიდითა და ბოროტითა" O, **დაბ. 12,17;** „გსწავლიდა თქუენ ტანჯვითა" O, **III მფ. 12,11;** „გწადის, ვითარმცა უძჳრესნი ტანჯვანი შეგემთხჳნეს" **ფლკტ. 142,4;** „ვითარცა... ტანჯვაჲ ცხენსა და დეზი ვირსა" O, **იგ. სოლ. 26,3.**

**ტანჯულ-ი** ნაგვემი, ნაცემი: „ყრმაჲ ჩემი ძეს სახლსა შინა ჩემსა დაჴსნილი, ძჳრ-ძჳრად ტანჯული" C,—„მონაჲ ჩემი დაცემულ არს სახლსა შინა ჩემსა განრღუეული და ძნიად იგუემების იგი" DE, **მთ. 8,6;** „ვიყავ მე ტანჯულ ყოველსა დღესა" **ფს. 72,14.**

**ტანჯულ-ი მტერისა მიერ** მტერდაცემული, ეშმაკეული: **მსკ. 53,11-20.** იხ. დატანჯვა, მოტანჯვა, მტანჯველი, სატანჯველი, უტანჯველი.

**ტაპაკ-ი, ტაბაკ-ი, ტაფაკ-ი** ტაფა: „უკუეთუ შესაწირავი ტაპაკისაგან იყოს" O,—„უკუეთუ მსხუერპლი ტაფაკისაგან იყოს" G, **ლევიტ. 2,5;** „ტაპაკსა ზედა ზეთითა შესუარული შექმნეს იგი" M, **ლევიტ. 6,21;** „მოიღე თავისა შენისა ტაპაკი (ტაფაკი pb.) რკინისაჲ" O, **ეზეკ. 4,3;** „სცემდა... მანდარსა ერთსა ტაბაკისაგან" O, **II მფ. 6,19;** „ბრძანა... შექმნაჲ... ტაფაკისაჲ და სამშჭუალთა მახჳლთაჲ" **საკ. წიგ. II 76,6;** „ბრძანა შექმნაჲ ტაფაკისა დიდისაჲ და განდნობად მას შინა ტყჳვი" Sin.—**11, 136**г; „თევზი ტაფაკითა შემწუარი" **358**г*.

**ტაპარაკ-ი ნაჯახი,** ცული: „მოწყჳდნა ტაპარაკითა და ვაზრითა რკინისაჲთა" O, **II მფ. 12,31.**

**ტარ-ი** სახელური, ბუნი: „ვიდრე მოჰკუეთდა მოსელსა, რკინაჲ ტარსა წარჰვარდა" O, **IV მფ. 6,5;** „ჴელნი მისნი მიყვნა ტარსა" **O, იგ. სოლ. 31,19;** „ტარი ლახურისა

---

* **წყარო მითითებული** არ არის, მისთვის ადგილია დატოვებული (რედ.).

**ფრინვალე:** „სული მისი ფრინვალე არიან, ვითარცა ფრინველი საქმეთა შინა უკეთურისათა“ *იხ. ფრინვა.

**ფრომინ-ი** «ჰრომი», რომაელი: „ჩუენ კაცნი ფრომინნი (ჰრომნი ჟ.) ვართ“ **საქ. მოც. 16,21**; „არავინ იპოვა მსგავსად ქმნულკეთილობისა მისისა შორის ფრომინთა“ **რიფს. 166,41**.

**ფრომინებრ** «ჰრომაელებრ», რომაულად, ლათინურად: „წერილ იყო ებრაელებრ, ფრომინებრ და ბერძლ“ C,—„იყო წერილი ებრაელებრ, ჰრომაელებრ და ბერძლ“ DE, **ი. 19,20**. იხ. ფრომინი.

**ფრომინებრ-ი** «ჰრომაელებრი», ლათინური: „იყო წიგნი, წერილი მას ზედა... ფრომინებრითა“ C,—„იყო დაწერილიცა, რომელი წერილ იყო მას ზედა წიგნითა... ჰრომაელებრითა“ DE, **ლ. 23,38**. იხ. ფრომინებრ.

**ფრფინვა:** „უკუეთუ შვის (ბერწმან დედაკაცმან), ჰფრფინვედ მას“ **მ. სწ. 116,11**.

**ფრქუევა, ფქურევა** იხ. აღფრქუევა, აღფქურევა.

**ფრჩხენა** იხ. ფრცხენა.

**ფრჩხილ-ი** იხ. ფრცხილი.

**ფრცხენა, ფრჩხენა:** „ფრცხენს ფრცხილითა ჴლიკისაჲთა“ G,—„ფრჩხენს ფრჩხილითა ჴლაკისაჲთა“ O, **ლევიტ. 11,7**; „ჰფრცხენს ფრცხილითა ჴლიკისაჲთა“ G, **II შჯ. 14,8**; „ფრჩხილითა ფრჩხენს“ O, **ლევიტ. 11,26**. იხ. მფრცხენალი, შეფრჩხინება.

**ფრცხილ-ი, ფრჩხილ-ი:** „მწუერვალთა თითთა მათთასა, ფრცხილთა მათთა, განაცუმიდეს“ **საეკ. უწყ. 1219**; „ფრცხილნი მისნი (იქმნნეს) ვითარცა მფრინველისანი“ O, **დან. 4,30**; „ცოდვაჲ იუდაჲსი დაწერილ არს წიგნსა შინა რკინისა ფრცხილითა ადამანტიისაჲთა“ O, **იერემ. 17,1**; „(მფრინველი)... ოდესმე ფრჩხილითა ოდენ შევარდის მახესა და მოინადირის იგი“ **მ. სწ. 279,36**; „შეუპყრის წუერი ფრჩხილისაჲ მახითა მით მცირითა“ **Sin.—97,46r**; „სიფიცხლითა ფრცხილთა მისთაჲთა (ლომმან) განაპის საშოჲ“ **ბ. კეს.-ექუს. დღ. 131,2**.

**ფრჯივ, ფრჯით** ფეხით, ქვეითად: „რომელმან გარდააქცია ზღუაჲ ჴმელად და მდინარესა წიაღ-ჴდა ფრჯით (ფრჯივ ႢႢ)“ **ფს. 65,6**. იხ. ფერჯი.

**ფსალმუნ-ი, სალმუნ-ი:** „წერილ არს წიგნსა ფსალმუნთასა“ **საქ. მოც. 1,20**. „ფსალმუნი საგალობელთა შენთაჲ არა ვისმინო“ O, **ამოს 5,23**; „ფსალმუნითა სულიერითა... და საკუმეველითა სულნელითა აღვიხუენით პატიოსანნი ძუალნი“ **შუშ. XIX 8**; „აიძულე თავი შენი წურთისათჳს ფსალმუნთაჲსა“ **მ. ცხ. 161r**; „ესმა ჴმაჲ სალმუნისაჲ წარმავალთა ვიეთმე ქუაბსა მის თანა“ **ანდ.-ანატ. 192,9**; „იტყჳს სალმუნი“ **კ. იერ.-ალდგ. 161,12**; „მიჰყვანდა იგი საფლავად სალმუნითა და კურთხევითა“ **დ.დ. 131,14**; „დავით იტყჳს წიგნსა ფსალმუნთასა“ **ლ. 20,42**. იხ. მეფსალმუნე, საფსალმუნე.

**ფსალმუნება** «გალობა»: „ფსალმუნებდა და იტყოდა“ **ბაბ. 47,28**; „იწყეს ფსალმუნებად ფსალმუნსა ამას“ A,—„იწყეს გალობად ფსალმუნითა ამით“ B, **სბსტ. 126,8**; „რვათავე ჴმათა ზედა ვფსალმუნებ“ **მ. ცხ. 91r**; „სალმუნებდეს ნეტარისა თევდორეს თანა“ **Q—240,117**. „სადა ფსალმუნებაჲ არს, მუნ არს ღმერთი და სადა სიმღერაჲ არს, მუნ ეშმაკნი არიან“ **მ. სწ. 209,1**. იხ. ფსალმუნი.

**ფსალმუნთ-შემასხმელ-ი** ფსალმუნის მგალობელი: „რომელნი იყვნეს... ფსალმუნთ-შემასხმელთაჲ და მეკარეთაჲ“ O, **II ეზრა 7,24**. იხ. შემასხმელი.

**ფსალტა:** „უბრძანა შებნევაჲ... ენკრატისთა... და ფსალტათა მგალობელთაჲ ღამისა და დღისათა“ **Sin.—11,366v**.

**ფსელ-ი** შარდი: „არა შეჭამონ სკორე თჳსი და შესუან ფსელი თჳსი“ O, **ეს. 36,12**. იხ. მფსმელი, ფსმა.

**ფსიად-ი** თასი: „ჰქმნე პინაკები მისი და ფსიადები, ტაძუკები და ციცხუები“ O, **გამოსლ. 25,29**.

**ფსიად-ი, ფსიათ-ი, ფსათია** ჭილობი: „წარმოჯდა ზედა ფსიათსა“ **მ. ცხ. 182r**; „ემოსა მარტოდ ფსიათი“ **მ. ცხ. 235r**; „დამიგეს მე ფსიათი“ **მ. ცხ. 434r**; „ერთი ფსათია დაუგო“ **მ. ცხ. 147r**; „არარაჲ აქუნდა... გარნა ფსიადი ერთი და ჭურჭელი ერთი სარწყული და სფურიდი“ **Sin.—11,397r**.

**ფსკერ-ი** იატაკი, ძირი: „ჰხედავს ფსკერსა ჯოჯოხეთისასა“ O, **იგ. სოლ. 16,25**; „იქმნა პირი მისი შავ ყოვლითურთ, ვითარცა ფსკერი ტაფისაჲ“ **მ. ცხ. 413v**; „ფსკერსა ჯოჯოხეთისასა მიიწევიან“ O, **იგ. სოლ. 9,18**. იხ. უფსკრო, უფსკრული.

**ფსმა** შარდვა: „აფსმიდეს კედელსა“ O, **IV მფ. 9,8**. იხ. ფსელი, შეფსმა.

**ფსჳრიდ-ი** იხ. სფჳრიდი.

**ფუარ-ი** «მფოვე», «ცომი»: „არა სჭამო მას შინა ფუარი“ pb.,—„არა შჭამო მას შინა მფოვე“ M,—„არა შჭამოთ მას შინა ცომი“ G, **II შჯ. 16,3**.

**ფუდულ-ი:** „ზუავი იგი და ფუდული იტყოდა“ **A—92,680**.

**ფუეშუება** იხ. ფეშუება.

**ფუვილ-ი** გაფუება: „ფუოდა მტლი ჴორცთა მათთა“ **ანდ.-ანატ. 211,21**. იხ. ფუვნება; შდრ. ფოვილი.

**ფუვინკა** phaenix: „მფრინველი... რომელსა ჰრქჳან ფუვინკა“ **კ. იერ.-ალდგ. 116**.

**[ფუვნება]** იხ. აღფუვნება, განფუვნება, უფუველი, შეფუვება.

**ფუკინ-ი:** „მშობელნი იგი არიან, რომელსა ჰრქჳან სალაბია, ვითარცა სახედ: ძაღლნი ზღჳსანი და დელფინნი და ფუკინნი“ **ბ. კეს.-ექუს. დღ. 97,30**.

**ფუნა, ფუნე:** „მიგეც შენ ფუნაჲ ზროხათაჲ სკორისა წილ კაცობრივისა“ I, **ეზეკ. 4,15**; „ფუნესა (ფუნასა I) სკორისა კაცობრივისასა დაჰფლა იგი“ O, **ეზეკ. 4,12**; „ფუნითა შებღალულ არს მედგარი“ O, **ზირ. 22,2**.

**ფუნდუკ-ი** ქარვასლა, სასტუმრო: „შევიდეს იგინი ფუნდუკსა ერთსა დადგრომად მას შინა და განსუენებად სიცხისაგან“ **ლიმ. 13,13**; „შეაყენეს იგი ფუნდუკსა შინა“ **Sin.—11,12v**.

**ფურნე** პურის საცხობი: „შეაგდე ფურნესა იმას განჭურვებულსა“ **მ. ცხ. 332v**.

**ფურცელ-ი** (ფურცლისა) ფოთოლი; თაბახი: „ფურცელი გამობუტკოინ (გამოვალნ DE)“ **მთ. 24,32**; „ფურცელი მისი არა დასცჳვის“ **ფს. 1,3**; „ვითარცა დასცჳვის ვენაჴსა ფურცელი“ I, **ეს. 34,4**; „მსგავს არს ფურცლისა

* წყაროს დასახელება გამორჩენილია (რედ.).

**ფოლოც-ი** ქუჩა, საცალფეხო გზა: „განვედ ადრე გზათა ზედა და ფოლოცთა“ **ლ. 14,23**; „დადგა ანგელოზი ღმრთისაჲ ფოლოცთა ვენაჴთასა“ G, **რიცხ. 22,24**; „უგებდეს ურაკპარაკთა და ფოლოცებსა ზედა“ **ანდ.-ანატ. 191,9**; „ფოლოცნი ესე მარმარინოფენილნი“ **ფლკტ. 133,28**; „განვიდოდა ფოლოცსა რომელსამე“ **ლიმ. 116,35**,

**[ფოლხუება]** იხ. მოფოლხუება.

**ფოფინება** იხ. მფოფინარე.

**ფოცხუ, ფუცხუ** II **ნშტ. 4,11***.

**ფრასახ-ი, ფარსახ-ი:** „ეშორა ადგილისა მისგან ას და ოც ფრასახ ოდენ“ Sin.—**11,244v**; „ვითარ მოვიდეს ათორმეტ ფარსახ“ H—**341,130**,

**ფრდა** ყიდვა: „ფრდიდეს ზროხასა“ **ი. 2,14**; „რომელნიიგი ტრედსა ფრდიდეს“ C, **ი. 2,16**; „ფრდიდეს დღესა შაბათსა“ O, **ნეემ. 13,15**; „რომელნი ძნიად ფრდიდენ იფქლსა—ერის წჲეულ“ O, **იგ. ხოლ. 11,26**. იხ. გამოფრდა, განფრდა, ვეცხლით-მოფარდული, ვეცხლით-ფრდილი, მომფრდელი, მფრდელი, თესლის-მოფარდული, მოფარდული, საფარდული.

**ფრენა** იხ. ა(ღ)ფრენა, გამოფრენა, განფრენა.

**[ფრეწა]** იხ. განფრეწა.

**ფრთე, ფრთა** კალთა, კუდი, ფრთა, კუთხე, კიდე, «სამოსელი»: „შეიკრიბნის მართუენი ქუეშე ფრთეთა“ **მთ. 23,37**; „აღგისხენ თქუენ, ვითარცა ორბმან ფრთეთა ზედა“ O, **გამოხლ. 19,4**; „საფარველსა ფრთეთა შენთასა დამიფარე მე“ **ფს. 16,8**; „გარე-მოსდვა ფრთაჲ შენი მჴევალსა შენსა“ G,—„გარდამომდევ სამოსელი შენი მჴევალსა შენსა“ O, **რუთ 3,9**; „უქმნენ თავთა თჳსთა ფესუნი ფრთეთა ზედა სამოსელთა მათთასა“ G **რიცხ. 15,38**; „მოჰკუეთა ფრთჱ ერთი სამოსლისა თჳსისაჲ“ O, **I მფ. 24,5**; „შეკრიბნეს ოთხთაგან ფრთეთა ქუეყანისათა“ I, **ეს. 11,12**; „ორბმან დიდმან და ფრთითა დიდმან... მოიხუნა... მწუერვალნი“ O, **ეზეკ. 17,3**; „დაადგინა ფრთესა მას ზედა ტაძრისასა“ **ლ. 4,9**. იხ. ექუსფრთე.

**ფრთეაკ-ი** წამოსასხამი, ბინიში: „დედამან მისმან უქსოვის მას ფრთეაკი მცირჱ სამისოჲ“ O, **I მფ. 2,19**. იხ. ფრთე.

**ფრთეგანპებულ-ი:** „რომელთამე უწოდეს ფრთეგანპებულ, ვითარცა სახედ ორბი“ **ბ. კეს.-ექუს. დღ. 111,16**. იხ. განპებული.

**ფრთეედ-ი** ფრთებიანი: „შევმუსრო სახლი იგი გარემო ფრთეედი სახლსა ზედა საზაფხულოსა“ O, **ამოს 3,15**. იხ. ფრთე.

**ფრთემალედ** მსწრაფლ, ფრენით: „შეუდგა მწრაფლ და მიიწია ფრთემალედ ძალი იგი“ **ოქრ.-მარხ. და იონ. 102,18**. იხ. მალე.

**ფრთენ-ი** იხ. ექუს-ექუს ფრთენი.

**ფრთეტყავის:** „რომელთამე (უწოდეს) ფრთეტყავის, ვითარცა სახედ მღამიობი“ **ბ. კეს.-ექუს. დღ. 111,17**. იხ. ტყავი.

**ფრთეწულილ-ი:** „რომელთამე (უწოდეს) ფრთეწულილ, ვითარცა სახედ ბზიკი“ **ბ. კეს.-ექუს. დღ. 111,18**. იხ. წულილი.

**ფრთოვან-ი, ფრთოან-ი** ფრთიანი; მფრინველი; «აღტაცებული»: „უწჳმა... ვითარცა მქჳშაჲ ზღჳსაჲ—მფრინველი ფრთოანი“ **C. ფს. 77,27**; „მსგავსად ყოვლისა მფრინველისა ფრთოვანისა, რომელი ფრინავს ცასა ქუეშე“ **M, II შჯ. 4,17**; „უმრავლესნი თევზთაგანნი... ფრთოვანნი და უფრთონი“ **ბ. კეს.-ექუს. დღ. 96,27**; „ფრთოვან არს“ pb.,—„აღტაცებულ არნ იგი“ O, **იგ. ხოლ. 7,10**.

**ფრთოვან-ყოფა** «აღფრენა»: „ამათ ფრთოვან-მყვეს მე“ M,—„მაგათ აღმაფრინეს მე“ O, **ქება 6,4**. იხ. ყოფა.

**ფრთხილ-ი** ფხიზელი, მღვიძარე, მორიდებული: „ხუცესნი ფრთხილ იყვნედ“ **ტიტ. 2,2**; „ფრთხილ იყავ ყოველსა შინა“ **II ტიმ. 3,5**; „ვითარცა იყო ფრთხილი და მძიმე კაცი, მეტნი რაჲმე შეპოვნებანი და ლიქნანი ვერ შეეძლნეს“ **ი.-ე. 49,36**; „არა ჰქონან... არცაღა გონებაჲ მღჳძარჱ და ფრთხილი ლოცვასა შინა“ **საკ. წიგნ. 50,25**. იხ. სიფრთხილე.

**ფრთხილება** სიბრძნე: „სიყუარული ეგე თქუენი უფროჲს და უმეტეს გარდაერიოს მეცნიერებითა და ყოვლითა ფრთხილებითა“ **ფლპ. 1,9**; „კეთილ არს ფრთხილებაჲ“ Ath.—**11, 273v**. იხ. ფრთხილი.

**ფრთხობა** შეშინება, შეძრწუნება, კრთომა: „ნუ ჰფრთხებით ნურარაჲთ მჴდომთა მათგან“ **ფლპ. 1,28**; „იგინი ჰფრთხებოდეს შინაზრდილობისა მისისათჳს“ **ბალ. 79,35**. იხ. განფრთხობა, დაფრთხობა, მაფრთხობელი.

**ფრიად** (ზზ.) «დიდად», ძლიერ, მრავლად: „განიხარა ფრიად“ DE,—„განიხარა დიდად“ C, **ლ. 23,8**; „აღიყვანა... მთასა მაღალსა ფრიად“ **მთ. 4,8**; „შეძრწუნდა ფრიად“ **ფლკტ. 143,37**; „სადა არა იყო მიწაჲ ფრიად“ **მთ. 13,5**; „სთესეთ ფრიად და შეიღეთ მცირედ“ O, **ანგ. 1,6**; „ნუ იყოფი მართალი ფრიად“ O, **ეკლ. 7,17**; „ჭამად თაფლი ფრიად არა კეთილ არს“ O, **იგ. ხოლ. 25,27**; „კაცი, ფრიად მფუცველი, აღივსოს უშჯულოებითა“ O, **ზირ. 23,12**; „დავსდებ... ლოდსა, ფრიად პატიოსანსა“ I, **ეს. 28,16**; „ვითარცა ფრიად აურვებდეს მას“ **შუშ. 5,24**.

**ფრიად ფიცხელ-ი** «მკსინვარე»: „ჰაერი ფრიად ფიცხელი“ A,—„აერი მკსინვარჱ“ B, **ხბხტ. 135,8**.

**ფრიად-ი** მრავალი, «დიდძალი»: „აღმოიყვანოს... წყალი იგი მდინარისაჲ, ძლიერი და ფრიადი“ I, **ეს. 8,7**; „აქუნდა ალაბასტრითა ნელსაცხებელი ნარდისა სარწმუნოჲსაჲ, ფრიადისა სასყიდლისაჲ“ **მრ. 14,3**; „აღაშენეს... ფრიადითა ოფლითა და ღუაწლითა“ **ი.-ე. 20,11**. იხ. ფრიად.

**ფრინება** იხ. აღფრინება(-ული).

**ფრინვა** ფრენა: „გეშინოდის... ისრისაგან, რომელი ფრინავნ დღისი“ **ფს. 90,5**; „ფრინვიდენ ნავებითა უცხოთაჲთა ზღუასა“ I, **ეს. 11,14**; „ვითარცა ღრუბელნი ფრინვენ“ I, **ეს. 60,8**; „ფრინვიდენ ვითარცა ორბნი“ O, **ამბ. 1,8**.

**ფრინვა** ფრენა: „და ესე წესი იხილო ფრინვასა შინა მათსა“ **ბ. კეს.-ექუს. დღ. 114,17**. „ფრინვით მსწრაფლ ჰაერთა შინა ვიქცევით“ Sin.—**11,88v**. იხ. აღმოფრინვა, მფრინვალი/მფრინვალე, მფრინველი.

---

* წყარო ფანქრითაა მიწერილი (რედ.).

**ფიც-ი:** „ფიცით აღუთქუა მას მიცემად“ **მთ. 14,7**; „განიხარა ყოველმან იუდამან ფიცისა მისთჳს“ pb., **II ნშტ. 15, 15**; „ფიცთა ნუ დააჩუევ პირსა შენსა“ O, **ზირ. 23,9**; „ფიცი ცრუჲ ნუ გიყუარნ“ O, **ზაქ. 8,17**; „მოწია ჩუენ ზედა წყევაჲ და ფიცი“ O, **დან. 9,11**. იხ. დაფიცება, მაფუცებელი, საფიცი, ცილფიცი, ცრუფიცი.

**ფიცარ-ი:** „დაწერილი... არა ფიცართა ქვისათა, არამედ ფიცართა გულისა ჴორციელისათა“ **II კორ. 3,3**; „დაწერე ფიცართა და წიგნსა“ O, **ეს. 30,8**; „რომელნიმე ფიცართა გამოჰხატვენ“ **ბ. კეს.-40-თჳს, 116,1**; „გამოხატეს იგი ფიცარსა ზედა“ **რიფს. 163,17**; „დაწერა ზედა მცირეთა ფიცართა“ **ფლკტ. 154,11**; „დავწეროთ უკუე ფიცართა ბრპენისათა წამებაჲ წმიდათაჲ მათ“ **H—341,586**; „მოუჴდ ფიცარსა ცხედრისასა თავით კერძო ოლომფორნესა“ O, **ივდ. 13,8**; „ნებაჲ კაცისაჲ, ვითარცა ფიცარი არს საწერელი და, რომელიცა გენებოს, დასწერო მას ზედა“ **მ. სწ. 310,24**. იხ. მოფიცრული.

**ფიცება, ფიცობა:** „ნუმცა პატივ-სცემ აღთქუმასა და ფიცებასა ცოლისასა უფროჲს აღთქუმასა და ფიცებას ღმრთისასა“ **მ. სწ. 121,29**; „(იყუნეს)... ჩუეულ ცრუ ფიცობასა და ტყუილსა“ **მ. სწ. 37,3**; „უცხო არს მონაზონისა... ფიცი, ცრუ ფიცობაჲ“ **მ. ცხ. 291r**. იხ. ფიცი.

**ფიცვა:** „ფიცით უფიცავს ამათ უფლისა“ O, **II მფ. 19,7**; „გიფიცავს ცრუდ“ **მ. ცხ. 30r**; „ტყუვილით ფიცვენ სახელსა მისსა... და კაცნი მას ზედა სახელსა ღმრთისასა ფიცვიდიან კადნიერად“ **მ. სწ. 161,8**. იხ. ფიცი; შდრ. მფიცავი.

**ფიცხება** იხ. განფიცხება.

**ფიცხელ-ი** (ფიცხლისა) «თავჴედი», ძლიერი, მკაცრი, სასტიკი, დიდი: „ფიცხელ კაც ხარ შენ“ **მთ. 25,24**; „ფიცხელ არს სიტყუაჲ ეგე“ **ი. 6,60**; „ფიცხელ არს შენდა დეზისა წიხნაჲ“ **საქ. მოც. 26,14**; „მეფენი ძლიერნი და ფიცხელნი... უფლებდეს“ O, **I ეზრა 2,27**; „სიტყჳთა ვერ განისწავლოს მონაჲ ფიცხელი“ O, **იგ. სოლ. 29,19**; „ფუფუნეულნი ჩემნი ვიდოდეს გზათა ფიცხელთა“ O, **ბარ. 4,26**; „ნუ იტყჳთ ფიცხელსა“ I, **ეს. 8,12**; „რაჲთა განერეს ფიცხლისა მის და უშჯულოჲსა მძლავრისაგან“ **რიფს. 171,40**; „ფიცხელ არს ნათესავი“ pb.,—„თავჴედ არს ნათესავი“ G, **რიცხ. 13,29**; „მოჰჴდის... ერთმანერთისა მიმართ ფიცხელი შფოთი“ **ი.-ე. 35,34**; „ნურას ფიცხელსა სიტყუასა ეტყჳ მას“ **შუშ. IV 10**; „ფიცხელ არს კლდე, ხოლო რკინამან განკუეთის იგი“ **მ. სწ. 309,2**; „შეიცვალა სამოსელი ლბილი და შეიმოსა ძაძაჲ ფიცხელი“ **Sin—11,111v**. „ცხენი უმწყო გამოჴდის **ფიცხლად**“ O, **ზირ. 30,8**; „ჰრქუა მათ მეფემან ფიცხლად“ **M, II ნშტ. 10,13**; „უკუეთუ ფიცხლად რაჲმე მოგივლს“ O, **I მფ. 20,7**; „იწყო ფიცხლად ტირილად“ **მ. ცხ. 90r**. იხ. გულფიცხელი, სიფიცხლე, უფიცხლჱსი, უფიცხჱსი, ქედფიცხელი, გულფიცხ(ე)ლობა, ქედფიცხელობა.

**ფიწლვა:** „ფიწლავს კალოსა ქრთილისასა ამას ღამესა“ G, **რუთ 3,2**. იხ. განფიწლვა.

**ფიჭუ** cupressus: „მოვკაფე... რჩეულ-რჩეულები ფიჭუთაჲ“ O, **IV მფ. 19,23**; „მომიძღუანე მე ძელი ნაძჳსაჲ, ფიჭჳსა და ნაძჳ ლიბანით“ **M, II ნშტ. 2,8**; „ფიჭჳთა და ნაძჳთა ერთბამად იდიდოს ადგილი წმიდაჲ ჩემი“ I, **ეს. 60,13**.

**ფლას-ი** ჩულის, ძაძის, ბეწვის ჩასაცმელი: „სამოსელსა... ფლასისასა ჩააცუმიდეს“ **მ. ცხ. 117v**; „პალეკარტი ფლასისაჲ (მოიგო)“ **მ. ცხ. 167r**; „საბლარდნელად მისა იყო ფლასი ერთი მცირჱ“ **S—1141,501**; „ეცუა... გარეშე ვარემანდი ფლასისაჲ“ **მ. ცხ. 182v**; „არაჲ ემოსა, თჳნიერ ფლასისა ნაძუელი“ **ბალ. 119,20**; „აღრისეთ იგი (ძმარი და მარილი) ფლასითა ძლიერად“ **Sin.—11,174r**.

**ფლაფნა:** „სიტყუაჲ მისი ფლაფნით იყო“ **ბალ. 24,2**.

**ფლვა** დამარხვა: „აქა ჰფლავს“ **ვარ. 314**; „მეგჳპტელნი ჰფლვიდეს მათგანთა მკუდართა ყოველთა“ G, **რიცხ. 33,4**. იხ. დამფლველი, დასაფლავი, დაუფლავი, დაფლვა, საფლავი, ჩაფლვა.

**ფლვა** დამარხვა, დასაფლავება: „ფლვით ვირებრ დაიფლას“ O, **იერემ. 22,19**.

**ფლისკინა:** „ფლისკინანი და ადგილნი, რომელთა შინა შეწრდის წყალი“ **ბ. კეს.-ექუს. დღ. 57,26**; „ფლისკინასა შინა შეყენებულთა მათ სცვიდენ“ **H—341,641**.

**ფლობა** «ტევება», «უფლება»; ნების დართვა: „არავის უფლო მიდევნებად მის თანა“ C,—„არავინ უტევა მიდევნებად მის თანა“ DE, **მრ, 5,37**; „არა მიფლო მე ღმერთმან მისლვად თქუენ თანა“ G, **რიცხ. 22,14**; „არა უფლიედ განღებად“ I, — „არა ვაუფლენ განღებად“ O, **ნეემ. 13,19**; „არა მიფლობს მოღებად სულთა მათ ჩემთა“ **ქ. იერ.-გამოჩ. ჯუარ. 242,28**; „სხუასა ნუ ვის უფლიედ ჩუენ თანა შემოსლვად“ **შუშ. VI 3**; „არა მიფლვე მე წარსლვაჲ ამიერ ქალაქით“ **H—341,288**.

**ფლობა** «ჴელმწიფება», ნება, უფლება: „აქუნდეს ფლობაჲ განსხმად ეშმაკთა“ C,—„აქუნდეს მათ ჴელმწიფებაჲ... განსხმად ეშმაკთა“ **მრ. 3,15**; „ფლობაჲ აქუნდეს კაცის-კლვისაჲ“ O, **ზირ. 9,18**; „შვილსა და ცოლსა... ნუ სცემ ფლობასა შენ ზედა ცხორებასა შენსა“ O, **ზირ. 30, 20**. იხ. მფლობელი, მფლობელობა.

**ფლობილ-ი** უფლებული: „ფლობილ ყვნა იგინი მათ ზედა“ O, **ზირ. 17,2**.

**ფლობილება** ძალაუფლება, პატრონობა: „ჴელთა შინა უფლისათა არს ფლობილებაჲ ქუეყანისაჲ“ O, **ზირ. 10, 4**; „ეშინის შენგან ჴელმწიფებათა და ფლობილებათა“ **H—341,228**. იხ. ფლობა.

**ფლობის-ცემა** უფლების მიცემა: „არცა ვიდრე მას ფლობა-სცემდა განსლვად“ **ბალ. 19,11**. იხ. ცემა.

**ფლომნოს:** „დათჳ...ჰკურნებნ თავსა თჳსსა მდელოჲთა, რომელსა ჰრქჳან ფლომნოს“ **ბ. კეს.-ექუს. დღ. 126,24**.

**[ფოვილი]** იხ. მფოვე; შდრ. ფუვილი.

**ფოლ-ი** ფული: „ემსგავსენით... ქურივსა მას, რომელმან-იგი მისცნა ორნი ფოლნი“ **მ. სწ. 90,30**; „აღავსო ლაგჳნტარი ერთი ფოლითა“ **მ. ცხ. 171r**; „არცა თუ ფოლსა ერთსა ზედა უფალ იყო“ **ი.-ე. 21,6**; „(ვჰყიდი) ათ ფოლად“ **ლიმ. 88,1**; „ამიზდებნ იგი თავსა თჳსსა რაჲ დღე ას ფოლად“ **307v***.

---

* წყაროს დასახელებისათვის ადგილია დატოვებული (რედ.).

„არა შჭამნეთ... ფერჭფაჩუნიერი და მაჩჳ“ G,—„არა სჭამოთ... მაჩჳ და ყოველნივე ფერჯმატყიერი“ M, II შჯ. 14,7. იხ. ფაჩუნიერი.

**ფესანგ-ი** «ჭრელფრანი», ჭრელი: „ვიხილე... ეტლსა მას მეოთხესა ცხენნი ფესანგნი“ O,—„ვიხილე... ეტლსა მას მეოთხესა ჭრელფრანნი“ I, ზაქ. 6,3; „მოუვლინოს მათ ღმერთმან ზილი და ბზიქი ფესანგი“ S—1141,512.

**ფესუ** «კიდე»: „რაჲთა შე-ხოლო-ახოს ფესუსა სამოსლისა მისისასა“ მთ. 14,36; „უქმნენ თავთა თჳსთა ფესუნი ფრთეთა ზედა სამოსელთა მათთასა“ G, რიცხ. 15,38; „შეუპყრან ფესჳ კაცისა ჰურიისაჲ“ O, ზაქ. 8,23.

**ფესუედ-ი:** „ფესუედითა ოქრეანითა შემკულ-ა და შემოსილ“ C,—„ფესუედითა ოქროვანითა შემკულ არს და შემოსილ“ ფს. 44,14, იხ. ფესუ.

**ფეტჳ** ფეტვი, milium: „სთესის... ფეტჳ და ასლი საზღვართა შენთა“ I, ეს. 28,25; „მოიღე თავისა შენისა... ცერცჳ და ოსპნი, ფეტჳ და ასლი“ I, ეზეკ. 4,9.

**ფეშუება, ფუეშუება** ხელის ფათური, ცაცუნი, შეხება; «ძიება»: „იყო შენ ვითარცა ბრმაჲ შუა სამხრის და ეფეშუებოდე, ვითარცა ეფეშუების ბრმაჲ ბნელსა შინა“ M, II შჯ. 28,29; „ეფეშუებოდეს (ეძიებდეს იგინი O) ვითარცა ბრმანი კედელსა“ I, ეს. 59,10; „ივლიანე, სიკუდილდ მიწევნული, კედელთა ეფეშუებოდა“ საკ. წიგნ. II 27,9; „ნუ შესულებულნი... რორინებით ეფუეშუებოდით“ ოქრ.-მარხ. და იონ. 110,6; „ცუდად მიმოვალნ და ეფუეშუებინ“ იქვე, 104,17. იხ. მიმოფეშუება.

**ფეშხუენ-ი, ფეშხუემ-ი** (ფეშხუნისა) «ლანკლა», საზიარებელი ჭურჭელი ბარძიმთან ერთად, დისკო: „მოიღო თავი მისი ფეშხუენითა და მიჰსცა ქალსა მას“ DE,—„მოართუა თავი მისი ლანკლასა ზედა და მისცა ქალსა მას“ C, მრ. 6,28; „ქმნა სასანოვაგე იგი ჭურჭერი ტაბლისაჲ მის... ფეშხუნები და გოვზაკები“ გამოსლ. 37,16; „ჭამს იგი საჭმელსა ფეშხუენსა შინა წმიდასა“ ლიმ. 66, 18; „ბურთჳს სახე არს იგი (ქუეყანაჲ), გინა თუ ფეშხუენის სახეო“ ბ.-კეს.-ექუს. დღ. 128,20; „მისცეს... ორნი ბარძიმნი დიდნი, ვეცხლისანი და ფეშხუემი კოვზითურთ“ ი.-ე. 22,25.

**ფიალ-ი** თასი, ვარცლი, ტაშტი: „დასდვან... პინაკები და ფიალები და ციცხუები“ M, რიცხ. 4,7; „შთაასხა წყალი ფიალსა“ მ. ცხ. 76v.

**ფივება** «ტყება», დაკაწრვა, ხოკა: „არა იფივოთ, არა იჩინოთ სიმტიერე საშუალ თუალთა თქუენთა“ G,—„არა იტყებდე და არცაღა იჩინო ნიჭი ჯაჭილებისაჲ შუბლსა შენსა“ M, II შჯ. 14,1.

**ფილ-ი** ტაშტი, როდინი: „ფილითა წყლისაჲთა დამოართუა მას ერბოჲ“ M, მსჯ. 5,25; „აღავსნენ ფილები, ვითარცა საკურთხეველი“ O, ზაქ. 9,15; „დასწუთა ცუარი საწმისისაგან სავსე ფილი წყლისაჲ“ G, მსჯ. 6,38; „მოჰგლიდეს ფილითა“ G, რიცხ. 11,8; „შეჭამა ფილი სავსჵ ცერცვი“ x* 350r.

**ფილეკავან-ი, ფილაკავან-ი:** „აღმართნეს ქვის-სატყორცები, რომელსა ეწოდების ფილეკავან“ H—341,88; „აგოს (ზღუდესა) მას ზედა ფილაკავანთა სიმრავლჵ სასროლად ქალაქისა“ S—1141,511.

**ფილონ-ი** სამღვდელო სამოსელი: „შეაგდო ფილონი იგი თჳსი ცეცხლსა მას შინა“ ლიმ. 124,18.

**ფილოსოფოს-ი** სიბრძნის მოყვარე: „უზეშთაეს ირს... ყოველთა ფილოსოფოსთასა“ ს. გაბ.-მოც. საქხ. 92,6; „ფილოსოფოსთა ვიეთმე ჴელ-ყვეს გამოცდაჲ მონაზონთაჲ“ მ. ცხ. 376r.

**ფილოსოფოსობა** სიბრძნე: „ისწავე მუნ ფილოსოფოსობაჲ“ მ. ცხ. 190v. იხ. ფილოსოფოსი.

**ფინ-ი** ზღვის არწივი: „არა უტევის მოსიკუდიდ მართუჵ იგი მისი სხუამან მფრინველმან, რომელსა ჰრქჳან ფინი“ ბ. კეს.-ექუს. დღ. 116,29.

**ფინიკ-ი** «დანაკის-კუდი»: „ჯდა ქუეშე ფინიკისა“ G,—„დამკჳდრებულ იყო იგი დანაკის-კუდსა მას ქუეშე“ M, მსჯ. 4,5; „აღიღეს რტოები ფინიკისაჲ და განვიდეს წინამიგებებად მისა“ C,—„მოიღეს რტოჲ დანაკის-კუდთაგან და განვიდეს მიგებებად მისა“ DE, ი. 12,13; „სიდიდე შენი ემსგავსა ფინიკსა“ M, ქება 7,7; „უც ფინიკსა გული ერთი“ მ. ცხ. 409r; „მოიღეთ... ფურცელი ფინიკისაჲ“ I, ნეემ. 8,15; „იცნობენ ფინიკთა შორის მამალსა და დედალსა“ ბ. კეს.-ექუს. დღ. 72,32.

**ფინიკოან-ი** ფინიკებიანი ადგილი: „შემოუგდე წყალი სარწყავი ფინიკოანსა“ მ. ცხ. 76r. იხ. ფინიკი.

**ფირტუ** ფილტვი: „ფირტჳ არს, რომელი აგრძნობს ცეცხლსა მას გულისასა“ გრ. ნოს.-კაც. აგებ. 221,28 „ფირტჳ ჩუენი ასოჲ არს თხელი, და ყნოსითა ყიისაჲთა მიიღებს ჰაერსა და აგრილობს მჭურვალებასა, რომელ არს ჩუენ შორის“ ბ. კეს.-ექუს. დღ. 97,6.

**ფის-ი:** „რომელი შეეხოს ფისსა, შეიგოზნენ ჴელნი მისნი“ O, ზირ. 13,1; „აგზებდეს საჭუმილსა მას ნავთსა, ფისსა, ნაძეძსა და ნასხლევსა“ O, დან. 3,46; „მელი იკურნების ფისითა ფიჭჳსაჲთა“ ბ. კეს.-ექუს. დღ. 126,25; „ზეთი და ფისი და წუმწუბი აღადუღეთ და დაასხით ზედა თავსა მაგისსა“ Sin.—11,237r. იხ. მოფისვა.

**ფისოვანება:** „მიჩუენა მე... ფისოვანებაჲ... აღდუღებული“ მ. ცხ. 421v.

**ფიქალ-ი** (ფიქლისა): „შეკრიბე ფიქლები და ქვები და დავბურე იგი“ H—341,38.

**ფიჩოსან-ი** ჩოხოსანი, ბერი: „მრავალნი ფიჩოსანნი... მონაზონნი ჩამოიტანნა“ ი.-ე. 20,20. იხ. ფიჩუ.

**ფიჩუ** «სამოსელი», «ძაძა», მოსასხამი: „ფიჩჳ დაჰბურიან პირსა მისსა“ მრ. 14,65; „ნუ დაიჭუთავ ფიჩუსა ქურივისასა“ pb.,—„არა იჭუთო სამოსელი ქურივისაჲ“ G, II შჯ. 24,17; „არაწმიდა იყოს ყოვლისაგან... ანუ ტყავისა, ანუ ფიჩჳსა“ G,—„არაწმიდა იყოს ყოველსავე... ტყავსა გინა ძაძასა“ O, ლევიტ. 11,32; „არავის მათგანსა აქუნდა სენაკსა შინა საჭმარი რაჲმე ამის სოფლისაჲ, თჳნიერ ხოლო... ფიჩჳ ერთი და კუკული“* 366r.

* წყაროს დასახელება გამოტოვებულია და x-თაა აღნიშნული (რედ.).

* წყაროს დასახელება გამორჩენილია (რედ.).

ფლვარჱ აღმოსხმით კაცთა ზედა“ O, **გამოსლ. 9,9**; „ფაქლითა შეჭურვაჲ გუამისა მისისაჲ ფერჴითგან ვიდრე თავადმდე (გარე-მოადგეს)“ **მ. სწ. 181,8**; „ჴერეთ არს-ღა ფანქლი გამომტკფოლვარე, ვითარცა ღუელფი საჴუმილისაჲ“ **A—92,806**.

**ფაშუნიერ-ი, ფუშნიერ-ი** «სკორე»: „ფაშუნიერითურთ მისით დაიწუეს“ pb.,—„სკორესა მისსა თანა დაიწუას“ G, **რიცხ. 19,5**; „ყოველი ჴორცი მისი და ფუშნიერი მისი დაწუეს ცეცხლითა“ O, **ლევიტ. 8,17**.

**ფაჩუნიერ-ი** თმიანი, ბალნიანი: „ესავ... არს ფაჩუნიერ და მე კაც წჳლტუ“ O, **დაბ. 27,11**. იხ. ფერჴფაჩუნიერი.

**ფებერვალ-ი, ფებრვალ-ი**: „ფებრვალისა თთუესა, რომელ არს მიჰრაკნი“ **ფლკტ. 160,16**; „ოცდასამსა თთუესა ფებრვალსა“ **დ.დ. 132,12**.

**ფეთება** იხ. განფეთება.

**ფეთქა** იხ. საფეთქელი.

**ფენა** იხ. განფენა(-ილი), გარდაფენა, დაფენა, მარმარინოფენილი, მიმოდაფენა, მიმოფენა, მიფენა, მომფენელი, მოფენა.

**ფერ-ი** სალებავი; სახე, ხატი; გვარი, ნაირი: „ძოწითა მეწამულ ქმნა ფერი მისი“ O, **სიბრძ. სოლ. 13,14**; „პირი შორს (იყვის) ბუნებითისა მის ფერისაგან“ **H—2251, 282v**; „ფერი პირისა მისისაჲ იქცეოდა სედრაქის... ზედა“ I, **დან. 3,19**; „შუენიერებაჲ საღმრთოჲ არა გამოხატულ არს შუენიერებითა ფერთაჲთა“ **გრ. ნოს.-კაც. აგებ. 149,23**; „ვერ შემძლებელ არს ბრმაჲ გამორჩევად ფერებისა ერთიერთისაგან“ **მ. სწ. 198,28**; „ვიძიო შური მათ ზედა ოთხითა ფერითა“ I, **იერემ. 15,3**; „ათასითა ფერითა დააშრო იგი“ **ოქრ.-მარხ. და იონ. 104,37**; „სხუა ფერ იქმნა წინაშე მათსა“ C, **მრ. 9,2**; „იცვალა მათ წინაშე სხუად ფერად“ **მთ. 17,2**; „ყოვლითავე ფერითა აღაშენის“ **ი.-ე. 50,4**; „ასწავეს ყოველი ფერი უკეთურებაჲ და ბოროტისა საქმე“ **მ. სწ. 291,33**; „რომლით ფერით შეიგრძნი შენ მჴეცნი იგი ველისანი“ **H—841,411**. იხ. ენდროჲს-ფერი, თითოფერი, თითოფერება, კაცის-ფერი, მეწამულის-ფერი, მრავალფერი, მრავალფერობა, ოქრო(ჲს)ფერი, სხუაფერი, უფერული, ღჳძლისფერი, ცის-ფერი.

**ფერად-ფერად-ი** ნაირ-ნაირი, სხვადასხვა, მრავალგვარი: „ფერად-ფერადითა სატანჯველითა ტჭირვებდა მას“ **შუშ. I 54**; „ფერად-ფერადი ხილვად სატანჯველი მათთჳს განემზადებოდა“ **ბ. კეს.-40-თჳს 117,1**; „არა მოცალე იყოს... ფერად-ფერადთათჳს მხალთა“ **მ. ცხ. 79r**; „მოიხუამ ფერად-ფერადთა ნაყოფთა“ **მ. ცხ. 81v**. იხ. ფერი.

**ფერდ-ი**: „აღივსნის ფერდნი თჳსნი წყლითა წყაროჲსაჲთა“ **ფიზ. XXXIV 10**. იხ. ნესტუფერდი.

**ფერება** ფეროვნება: „ფერებაჲ ყოველსავე გუამსა ზედა დაეცემის“ **ბ. კეს.-ექუს. დღ. 54,15**. იხ. ფერი; შდრ. თითოფერება.

**ფერეზიკ-ი** წვრილმანით მოვაჭრე: „ესე ადგილი მოღუაწეთაჲ არს, არა ვაჭართა და ფერეზიკთაჲ“ **მ. ცხ. 24v**.

**ფერისცვალება** საუფლო დღესასწაული (6 აგვისტო ძვ. სტ.): „ინება... ეფთჳმე აღსლვაჲ მთასა ათონისასა ფერისცვალებად“ **ი.-ე. 33,13**. იხ. ცვალება.

**[ფერობა]** იხ. ფერი; შდრ. მრავალფერობა.

**ფეროვან-ი**: „ამისი ხატი შუენიერ და ფეროვან, ხოლო იოვანესი ფერი ყჳთელ“ **Ath.—11, 208r**. იხ. ფერი; ცისფეროვანი.

**ფერცხალ-ი** «გუერდი», გვერდის წიბო: „სამნი ფერცხალნი (სამნი გუერდნი pb.) პირსა მისსა შორის კბილთა მისთა“ O, **დან. 7,6**; „შეცვულ არს იგი (გული) ...მოცვითა მით ფერცხალთაჲთა გარემოჲს მისა“ **გრ. ნოს.-კაც. აგებ. 227,30**; „განვაშიშულნე ფერცხალნი თქუენნი“ **Sin.—11,13r**.

**ფერჴ-ი** «ტერფი»: „იყვნენ იგინი თქუენდა... პატნეზ ფერჴთა თქუენთა“ M,—„თქუენდა იყვნენ... სამშჭულებ ტერფთა შორის თქუენთა“ G, **იხუ ნ. 23,13**; „წარსცე ქვასა ფერჴი შენი“ **მთ. 4,6**; „ფერჴმან საცხოვრისამან არა დათრგუნოს იგი“ O, **ეზეკ. 29,11**; „ფერჴნი ცხენთა მათთანი, ვითარცა მყარი კლდჱ შერაცხილ არიან“ I, **ეს. 5,28**; „არღარა დასდგა ფერჴი შენი ქუეყანასა ზედა“ **ლშობ. 186,16**; „სახლსა შინა ჩემსა დაფლულ არს იგი ქუეშე ფერჴსა ცხედრისასა“ **მ. ცხ. 426r**; „ივლტოდა ფერჴითა თჳსითა“ G, **მსჯ. 4,15**. „სხდეს ერთი თავით და ერთი **ფერჴით**“ **ი. 20,12**. იხ. მრავალფერჴი, ოთხფერჴი, საბრჴე, საფრჴე, უფერჴო.

**ფერჴთ-შესასხმელ-ი** ფეხსაცმელი: „ოდეს-იგი წარგავლინენ თქუენ თჳნიერ ბალანტისა და ვაშკარანისა და ფერჴთ-შესასხმელთა“ **ლ. 22,35**; „არა ვზრუნავთ ფერჴთ-შესასხმელისა და საგზლისათჳს“ **მ. სწ. 258,7**. იხ. შესასხმელი.

**ფერჴთ-შესაცმელ-ი** ფეხსაცმელი: „განყიდეს... გლახაკი ფერჴთ-შესაცმელად“ **ამოს 2,6**. იხ. შესაცუმელი.

**ფერჴით-ი** ფეხის მხარე: „აღჰსაბურველნე ფერჴითნი მისნი“ G, **რუთ 3,4**. იხ. ფერჴი.

**ფერჴის-დაპყრობა** «დაღგომა»: „ფერჴი დაიპყრა იესუ“ C,—„დადგა იესუ“ DE, **მრ. 10,49**; „შენ ფერჴი დაიპყარ და ისმინე“ O, **I მფ. 9,27**. იხ. დაპყრობა.

**ფერჴის-საცემელ-ი** ჩასაწიხლავი: „იყო შენ ფერჴისსაცემელ მტერთა შენთა“ O, **ზირ. 42,11**. იხ. საცემელი.

**ფერჴის-ცემა** გათელვა, დათრგუნვა გინა განწიხნვა (საბა), «მოცხრომა»: „ფერჴს-უცემს ტყუეობასა მას ისრაელისასა“ **ს. გაბ.-მოც. საჴს. 101,30**; „ნუ ვინ ფერჴ-მიცემნ მე ქურივსა“ O,—„ნუ ვინ ფერჴსა-მიცემნ მე ქურივსა“ I,—„ნუ ვინ მომცხრებინ მე ქურივსა“ pb., **ბარ. 4,12**. იხ. ცემა.

**ფერჴის-წარცემა** «ბრკუმა»: „უკუეთუ ვინმე ვიდოდის დღესა, არა წარჰსცეს ფერჴი“ DE,—„დღისი არა უბრკუმეს“ C, **ი. 11,9**. იხ. წარცემა.

**ფერჴმატყიერ-ი** «ფერჴფაჩუნიერი»; ბანჯგვლიანი: „არა სჭამოთ... მაჩჳ და ყოველნივე ფერჴმატყიერი“ M,—„არა შჭამნეთ... ფერჴფაჩუნიერი და მაჩჳ“ G, **II შჯ. 14,7**. იხ. მატყიერი.

**ფერჴმრავალ-ი** მრავალფეხა: „განდევნე მგელი იგი ფერჴმრავალი“ **ფოკა 344r**. იხ. მრავალი.

**ფერჴფაჩუნიერ-ი** «ფერჴმატყიერი», ბანჯგვლიანი:

**ფარაო** ფარაონი: „ფარაოჲს მიერ მოჲძიოს“ **იპ. რომ.-კურთხ. ისაკ და იაკ. 8,6**; „რაჲთა დაითქას უხილავი იგი ფარაო წყალთა მათ შინა ნათლის-ღებითა“ **დ.დ. 125,12.**

**ფარგალიტ-ი** ფრანგელიტი, ტაძრის მსახური: „ჰრქუა მას დევტელარმან და ფარგალიტთა“ **ლიმ. 23,27.**

**ფარვა** «მალვა», «გრიილობა», დაცვა: „იფარვიდა (იმალვიდა C) თავსა თჳსსა ხუთ თთუე“ **ლ. 1,24**; „იყვის ოდეს ჰფარვიდეს ღრუბელი (აგრილობნ ღრუბელი Pb.)“ **G, რიცხ. 9,20**; „რომელი ჰფარვიდეს სიტყუათა თჳსთა“ **I, ეს. 32,2**; „კუდითა ნიჩურთა იფარავნ“ **ფიზ. XXIX 10**; „ძალი მაღლისაჲ გფარვიდეს შენ“ **ლ. 1,35.** იხ. დამფარველი, დაფარვა, დაფარულება, მიფარვა, მფარველი, პირის-საფარველი, საფარველი, ფარული, შეფარვა.

**ფართო** «ვრცელი»: „ქუეყანაჲ იგი ფართო არს ფრიად“ **M,** — „ქუეყანაჲ ვრცელი“ **G, მსჯ. 18,10**; „ფართო არს ბჭჱ“ **მთ. 7,13**; „შეკრბეს ერთბამად ფართოსა ადგილსა“ **I, I ეზრა 5,47**; „საქმჱ ესე დიდ არს და ფართო“ **I, ნეემ. 4,19**; „ფართო არიან მცნებანი შენნი ფრიად“ **ფს. 118,96**; „გამომიყვანა მე ფართოდ“ **ფს. 17,20**; „ფართო მიყავ ჩუენ ადგილი სამკჳდრებელად“ **I, ეს. 49,20**; „ფართო იყვნიან სამოსელნი მათნი“ **C, მთ. 23,5**; „გზაჲ იგი ვრცელ და ფართო არს“ **მ. სწ.** იხ. განფართება, სიფართე.

**ფართოება** სივრცე; სიწყნარე, მოსვენება: „მოჰმადლა მათ ფართოებაჲ“ **O, I ეზრა 4,62**; „ჟამ ერთ ფართოებასა იყვნეს“ **ს. გაბ.-მოც. საჳს. 101,27**; „დასდვა მას სახელი ფართოება“ **O, დაბ. 26,22.** იხ. ფართო.

**ფარილება** იხ. შეფარილება.

**ფარისეველ-ი** «თარგმანი»: „ვაჲ თქუენდა, მწიგნობარნო და ფარისეველნო ორგულნო“ **DE,** — „ვაჲ თქუენდა, მწიგნობართა და თარგმანთა ორგულთა“ **C, მთ. 23,14**; „კეთილად ამსგავსნა ფარისეველნი ასპიტთა“ **ფიზ. XIII 28**; „მოუჴდეს იესუს იერუსალჱმით ფარისეველნი და მწიგნობარნი“ **მთ. 15,1.**

**ფაროსან-ი** ფარის მატარებელი: „ძენი იუდაჲსნი: ფაროსანნი და ლახუროსანნი“ **M, I ნშტ. 12,21**; „განჰმზადეთ... ფაროსანი ორასი სამ ჟამითგან ღამისაჲთ“ **საქ. მოც. 23,23**; „ფაროსანნი მოადგინნეს“ **რიფს. 167,30.** იხ. ფარი.

**ფარსახ-ი** იხ. ფრასახი.

**ფარტენა** მატყლის ფთილა: „დაუპყარ ძუელი ესე ძონძი და ფარტენანი ესე მატყლისანი ღლიათა ქუეშე ჴელთა შენთასა“ **O,** — „დასხენ ძუელნი ესე ბებკულნი და მატყლიერნი იღლიათა ქუეშე ჴელთა შენთასა“ **pb., იერემ. 38,12.**

**ფარულ-ი** მალული, საიდუმლოჲ; «იდუმალ»: „უჩუენნეს მას ფარულნი იგი კარნი, ვინაჲ-იგი შევიდიან“ **I, დან. 13,20**; „წყალი ფარული ტკბილი სუთ“ **O, იგ. სოლ. 9,17.** „ფარულად იქმნებიან საქმენი იგი სამართლისა მისისანი“ **O, ზირ. 16,22**; „თჳთ წარვიდეს ფარულად“ **ოსკ. 15,4**; „ფარულად გეტყოდის: გუალე!“ **M,** — „იდუმალ მეტყუელი: მივიდეთ!“ **G, II მჯ. 13,6**; „იზრახა ფარულად განტევებაჲ მისი“ **მთ. 1,19**; „მზირინ ფარულად, ვითარცა ლომი“ **ფს. 9,30.** იხ. ფარვა.

**ფარღელ-ი** (ფარღლისა) «გარემოსადებელი», ყელსაბამი: „გარნა ფარღელებისა მის, რომელ-იგი იყო ყელსა აქლემებსა მათსა“ **M,** — „თჳნიერ გარემოსადებელთაჲსა, რომელნი იყვნეს ქედებსა ზედა აქლემთა მათთასა“ **G, მსჯ. 8,26**; „სხუანი მოართუმიდეს მას... ფარღლებსა ოქროჲსასა, რეცა საქორწინებელად მისა“ **ხაკ. წიგ. II 26,20.**

**ფარშამაგ-ი, ფარშამანგ-ი** ფარშავანგი, pavo: „მოართჳს... შუვაჲ პილოჲსაჲ და ქიაჲ და ფარშამაგები“ **O, III მფ. 10,22**; „ფარშამანგი (არს) შუენიერების-მოყუარე“ **ბ. კეს.- ექუს. დღ. 112,19.**

**ფას-ი** «სასყიდელი», «საჴმარი», «საფასე», «საუნჯე», «მამონა»: „მიგცე ფასი შენი“ **G,** — „სასყიდელი მიგცე შენ“ **pb., რიცხ. 20,19**; „ფასითა მრავლითა წარვიდენ სახიდ მათა“ **M,** — „საჴმარებითა მრავლითა აღიწიენით სახიდ თქუენდა“ **G, ისუ ნ. 22,8**; „რომელი იყო ყოველსა ზედა ფასსა (საფასესა Ղ)“ **საქ. მოც. 8,27**; „მიგცნე შენ ფასნი იგი ბნელისანი“ **I,** — „მოგცნე შენ საუნჯენი ბნელისანი“ **O, ეს. 45,3**; „იყვენით თავებისა თქუენისა მეგობრებ ფასისაგან სიცრუვისა“ **C,** — „ისხენით თავისა თქუენისა მეგობარნი მამონაჲსა მიმართ სიცრუვისა“ **DE, ლ. 16,9**; „ვითარცა ჭართა მჴნეთა, დაუღლველთა, ზესკნელისა მის ფასისათა... აღვიხუენით პატიოსანნი ძუალნი“ **შუშ. XIX 7.** იხ. დიდფასი, მეფასე, საფასე.

**ფასდაუდებელ-ი** დიდი ფასისა: „მაქუს მარგალიტი ფასდაუდებელი“ **ი. მოც. 81,20**; „ფასდაუდებელსა მარგალიტსა მოღებად ღირს იქმნა“ **Ath.—11,102v.** იხ. დაუდებელი.

**ფასებულ-ი** ღირებული: „ჯუარს-ცუმისა ხატი ცჳლოანი, დიდი, ას დრაჰკნად ფასებული“ **ი.-ე. 23,1.**

**ფასიერ-ი** ქონების პატრონი: „ძნელ არს ფასიერთაჲ შესულაჲ სასუფეველსა ღმრთისასა“ **C, მრ. 10,23**; „იყო იგი ფასიერ და წინათა აზნაურთა დედათაგანი“ **ანდ.-ანატ. 230,4.** იხ. ფასი.

**ფასის-მოსავ-ი** ქონების მოიმედე: „ძნელ არს ფასის-მოსავთაჲ სასუფეველსა ღმრთისასა შესლვად“ **C, მრ. 10,24.** იხ. მოსავი.

**ფასის-საცავ-ი** «ფასის შესაწირავი», «სახლი საფასისაჲ», ხაზინა: „დადგა იესუ წინაშე ფასის-საცავსა მას (ფასის-შესაწირავსა C)“ **DE, მრ. 12,41**; „რომელნი დასდებდეს შესაწირავსა ფასის-საცავსა მას“ **ლ. 21,1**; „ამათ სიტყუათა ეტყოდა ფასის-საცავსა მას თანა“ **DE,** — „ამას სიტყუასა ეტყოდა სახლსა მას შინა საფასისასა“ **C, ი. 8,20.** იხ. საცავი.

**ფასის-შესაწირავ-ი** «ფასის-საცავი», ხაზინა, სალარო: „დადგა იესუ წინაშე ფასის-საცავსა მას (ფასის-შესაწირავსა C)“ **DE, მრ. 12,41.** იხ. შესაწირავი.

**ფას-ყოფა** «დაფასება»: „რაჲთა ფას-ყვნენ იგინი“ **Ꮳ**— „რაჲთა დააფასნენ კიდობანნი იგი“ **Ⴉ, ბალ. 33,23-25.** იხ. ყოფა.

**ფატარ-ი** დამპალ-ი: „უჩს რეცა მტკიცედ ფატარი იგი“ **ს. გაბ.-მოც. საკ. 96,10**; „ლბილსა და ფატარსა (ხესა) ეუფლის და შეჭამის (მღილმან)“ **მ. სწ. 152,9.** იხ. დაფატრებული უფატრჱსი.

**ფაქლ-ი, ფანქლ-ი** ქეცი: „იყოს... ფაქლი გამომტკუე-

ჰრომ. 9,12; „უხუცეს მისსა იყვნეს დღითა“ M, იობ 32,4; „დაედგინნეს (ორნი ეპიტირიტისნი) ...ერთი უხუცესი და ერთი უმრწემესი“ ი.-ე. 34,17; „ვაუწყით იგი უფალთა და უხუცესთა მისთა“ მ. სწ. 39,25; „მოიყვანნე მოხუცებულთაგანნი ერისანი და ხუცესთაგანნი (უხუცესთაგანნი I) მღდელთანი“ O, იერემ. 19,1. იხ. ხუცესი; შდრ. მეგანძურთა-უხუცესი.

**უხუცესობა** უფროსობა: „იგი ვინმე უხუცესობს, ბრძანებს“ მ. სწ. 265,26. იხ. უხუცესი.

**უხუცესობა** უფროსობა: „მოუღებ უხუცესობასა უმრწემესსა მას“ მ. ცხ. 269r; „რომელსა უხუცესობაჲ ენებოს, იქმნეს ყოველთა მონა“ H—2251,311v. იხ. უხუცესი.

**უხჭნება** იხ. ოხჭნება.

**უჴამლო** ფეხშიშველი: „უჴამლონი და თავშიშუელნი ერთითა სამოსლითა მიმოვიდოდეს“ ბალ. 73,2. იხ. ჴამლი.

**უჴამურ-ი** ფეხშიშველი: „ალვიდოდა იგი უჴამური“ O, II მფ. 15,30; „ვიდოდა შიშუელი და უჴამური“ I, ეს. 20,2; „მოჰყვანდა წმიდაჲ შუშანიკ უჴამური“ შუშ. IX 6; „შეურაცხებითა წარგუდევნნიან უსაგზლონი და უჴამურნი“ ი.-ე. 52,21; „ჰუნეთა ზედა ჯდომისა წილ უჴამურნი მკჳრცხლ წარვიდეთ“ მ. სწ. 147,5. იხ. ჴამლი.

**უჴელო** «ერთჴელი»: „უმჯობეს არს შენდა უჴელოჲსა შესლვად ცხორებასა“ DE,—„უმჯობეს არს შენდა ერთჴელისა ცხორებასა შესლვაჲ“ მრ. 9,43; „შესლვად ცხორებასა მკელობელისაჲ ანუ უჴელოჲსაჲ“ მთ. 18,8. იხ. ჴელი.

**უჴმარ-ი** გამოუსადეგარი, უვარგისი; უსარგებლო: „მონაჲ იგი უჴმარი განჴადეთ გარე, ბნელსა მას გარესკნელსა“ მთ. 25,30; „დიოდეს, ვითარცა წყალი უჴმარი“ O, სიბრძ. სოლ. 16,29; „ნუ გული გითქუამნ უჴმართა ნაშობთა განმრავლებად“ O, ზირ. 16,1; „უჴმარ არნ იგი საჭმლად“ ქ. იერ.-ალდგ. 115; „ესევითარნი ჩუეულებანი ურგებ არიან და უჴმარ“ მ. ცხ. 264v; „უქმ იყოს და უჴმარ“ მ. ცხ. 155r; „უჴმარსა პასუხობასა სიტყუა-უგებდა“ საქ. წიგ. II 112,34; „სიცილი უჴმარ არს და უსარგებლო“ მ. სწ. 228,14. იხ. ჴმარება, სიუჴმარე, უუჴმიერესი.

**უჴმარება** უვარგისობა, უსარგებლობა: „ადვილად გარდასწონს უჴმარებად მიმართ, ვიდრე არა უმჯობესისა მიმართ“ იპ. რომ.-კურხთ. მოს. 140,10. იხ. უჴმარი.

**უჴმებელ-ი** იხ. უჴმობელი.

**უჴმო** უსიტყვო: „კერპთა მიმართ უჴმოთა ვითარცა შეუდეგით“ I კორ. 12,2; „არცა ერთი მათგანი არს უჴმო“ I კორ. 14,10. იხ. ჴმა.

**უჴმობელ-ი, უჴმებელ-ი** უხმო, ხმაამოუღებელი: „ვითარცა ტარიგი წინაშე მრისუველისა უჴმობელად დგა“ საქ. მოც. 8,32; „ვითარცა ტარიგი უჴმებელ იყო“ A—92, 451. იხ. ჴმობა.

**უჴმს** იხ. ჴამ-.

**უჴნავ-ი** შეუმზრალი; დაუხნავი: „მსგავს არს იგი კაცსა, რომელი სთესავნ უჴნავსა ზედა ქუეყანასა“ მ. ცხ. 218r. იხ. ჴნვა.

**უჴორცო** უსხეულო; ანგელოზი: „უჴორცოჲ იგი ჴორციელ იქმნების“ გრ. ნაზ.-შობ. 294,1; „იმარხავნ იგი კჳრიაკითი-კჳრიაკედ, ვითარცა უჴორცოჲ“ ლიმ. 6,28. იხ. ჴორცი.

**უჴრწნელ-ი** იხ. უხრწნელი.

**უჴრწნელება** იხ. უხრწნელება.

**უჴსენებელ-ი** იხ. ძჳრუჴსენებელი.

**უჴსენებლობა** იხ. ძჳრუჴსენებლობა.

**უჯერეს-ი** «ჯერკუალი», უვარგისი: „ოდეს დაითრვნიან, მაშინ უჯერესიცა (ღჳნოჲ წარმოდგის)“ DE,—„რაჟამს დაითრვნიან, მაშინ ჯერკუალიცა (ღჳნოჲ ამსახურის)“ C, ი. 2,10. იხ. ჯერი.

**უჯერო** უღირსი, შეუფერებელი, უმსგავსი, ურიგო, «უგულისჴმო»: „მისცნა იგინი ღმერთმან... საქმედ უჯეროჲსა“ ჰრომ. 1,28; „უჯერო მიჩს მიძღუანებაჲ პყრობილისაჲ“ საქ. მოც. 25,27; „ვიხილენ უჯერონი და დავდნებოდე“ Ꮯ,—„ვიხილენ უგულისჴმონი და დავდნებოდე“ Ꮭ, ფს. 118,158; „უჯეროჲ არა ჰნებავს ხილვად“ M, იობ 35,13; „არარაჲ უჯეროჲ ვყავთ თქუენ შორის“ II თეს. 3,7. „უჯეროდ გუაზრახებდეს (სასუმელი)“ მ. სწ. 25,28. იხ. ჯერი.

**უჯმაჯურ-ი**: „მსგავსი გულის-წყრომისაჲ (არს) ეშმაკი ფრთოვანი, ველური, უჯმაჯური, ვითარცა კუა[მ]ლი მჴეცთაჲ“ Ath.—17,311v.

**[უჰამრავ-ი]** იხ. ალუჰამრავი.

## ჳ

**ჳაკინთე, ვაკინთონ-ი** იხ. იაკინთე.

**ჳპატიონ-ი, უპატიონ-ი** ვიპატოსი, პიტიახში: „იყო სახჱ გამოცხადებისაჲ... მეათესა უპატიონსა“ პოვნ. სტეფ. 63,26.

**შემდგომ-ი ჳპატიონისა-ჲ** «ანთჳპატი»: „ეძიებს შემდგომსა მას ჳპატიონისასა გარე-მოქცევად სარწმუნოებისაგან“ Ꮯ,—„ეძიებდა გარდაქცევასა ანთჳპატისასა სარწმუნოებისაგან“ Ꮭ, საქ. მოც. 13,8. შდრ. იპატობა.

## ფ

ფარ ქართული ანბანის 23-ე ასო, რიცხვითი მნიშვნელობა—500.

**ფაკელ-ი** ფილონი: „შეიმოსა უკუე ფაკელი“ მ. ცხ. 384r; „მოიღო ფაკელი დედისა თჳსისაჲ“ მ. ცხ. 124v; „დაიბურა პირი თჳსი ფაკელითა, რაჲთა არა განცხადნეს“ H—341,593.

**ფანაკ-ი** ფინიკი: „აღიღეს რტოები ფანაკისაჲ“ C, ი. 12,13.

**ფანდურ-ი**: „ნუ შუშპარნი დავადგინნეთ, ნუ ნესტჳთა და ფანდურითა“ Ath.—11,240r; „ვსცემდე, ვითარცა ფანდურთა ძალსა“ H—341,198. იხ. მეფანდურე.

**ფარ-ი** «თორნე»: „აღიღეთ ფარი იგი სარწმუნოებისაჲ“ ეფეს. 6,16; „ქმნა მეფემან სოლომონ ორასი ფარი ჭედილი ოქროჲსაჲ“ M, II ნშტ. 9,15; „აღიღეთ საჭურველი და ფარი და მოვედით ბრძოლად“ I, იერემ. 46,3; „ფარები დაწუა ცეცხლითა“ ფს. 45,10; „მოიღოს ფარი უძლეველი ღირსებისაჲ“ pb.,—„მოიღო თორნჱ უძლეველი სიწმიდჱ“ O, სიბრძ. სოლ. 5,20. იხ. გუთუფარი, ფაროსანი.

ლობ, ვიდრე ვიდეს“ G, **იხუ ნ. 2,5**; „რაოდენთა უწყოდეს ყოველი საქმე უფლისაჲ“ G,—„რომელთა იცნოდეს ყოველნი საქმენი უფლისანი“ M, **მსჯ. 2,7**; „აწმცა არა უწყოდე“ I,—„აწ არამცა გეცნობა“ O, **ეხ. 40,28**; „უწყოდეს, რამეთუ კაცნი უწიგნონი არიან და უმეცარნი“ **საქ. მოც. 4,13**; „უწყოდი შენ“ M, — „გულისჴმა-ყავ დღეს“ G, **II შჯ. 9,3**. „**ვინ უწყის**, ეგების“ **ი. 8,19.**

**უწყალო** შეუბრალებელი, ულმობელი, უმოწყალო: „საშჯელი უწყალო არს მისთჳს“ **იაკ. 2,13**; „უწყალო არს გულის-წყრომაჲ და მახჳლ რისხვაჲ“ O, **იგ. სოლ. 27,4**; „უწყალოჲთა ტანჯვითა აღგასრულო შენ“ **ფლკტ. 141,1**; „გულთა მათცა უწყალოთა წყალობად აღსძრავს“ **მ. ცხ. 59r**. „უბრძანა **უწყალოდ** ცემად“ **ფლკტ. 138,14**; „მჯიღითა სცემდა პირსა მისსა უწყალოდ“ **შუშ. VI 16.** იხ. წყალობა.

**უწყალოება** შეუბრალებლობა: „უწყალოებაჲ შეიმოსა“ **ოქრ.-პეტრე და ელია 319**; „უწყალოებისა მისისათჳს მე წყალობასა მოველი“ **შუშ. XVI 38.** იხ. უწყალო.

**უწყება** «თხრობა», «მოსწავება», «რწმუნება», შეტყობინება, «ცნობება», «მხილება»: „მოსეცა აუწყა მაყულოვანსა მას ზედა“ **ლ. 20,37**; „სადა არს, აუწყოს მათ“ DE, — „სადა არს, გჳთხრან“ C, **ი. 11,57**; „აუწყა პეტრეს“ **პეტრე მოც. 44,18**; „ამას რაჲ იტყოდა, აუწყებდა“ DE, — „ამას ეტყოდა, მოასწავებდა“ C, **ი. 12,33**; „აუწყეთ ათასის-თავსა კრებულითურთ“ **საქ. მოც. 23,15**; „გუაუწყეს... ძმისათჳს“ **მ. ცხ. 132r**; „აუწყე მართალსა“ **იგ. სოლ 9,9**; „გააუწყებ შენ“ **ფლკტ. 133,17**; „მააუწყენ მე გზანი ცხოვრებისანი“ **საქ. მოც. 2,28**; „მააუწყა ჩუენ“ DE,— „გუაცნობა ჩუენ“ **ლ. 2,15**; „გუაუწყებდა ჩუენ“ **ოქრ.-გურიტ. 226, 29**; „აუწყოს მათ“ DE,—„არწმუნოს მათ“ C, **ლ. 16,28**; „ეუწყა სავლეს“ Ꮭ,—„ესე უმხილა ვინმე სავლეს“ Ꮯ, **საქ. მოც. 9,24**; „ვითარცა გუაუწყებს განგებასა სომხითისასა წიგნი, რომელსა ეწოდების ავანდაგირი, რომელ არს პატმოთინი“ **ო̃ე 552.**

**უწყება** თხრობა, ისტორია, შეტყობა: „სიტყუაჲ უწყებისაჲ სასმენელთაგან აქუს“ **ბ. კეს.-40-თჳს 116,3**; „ვპოვე სხუაჲცა უწყებაჲ“ **ოსკ. 9,7**; „საყჳრნი უწყებისანი ჴელთა შინა მათთა“ G, **რიცხ. 31,6.**

**უწყებულ-ი** შეტყობინებული, ცნობილი: „უწყებულ და აღმოკითხულ ყოველთა მიერ კაცთა“ **II კორ. 3,2**; „ნებაჲ ღმრთისაჲ ჩუენდა (შენდა O) უწყებულ არს“ I, **ბარ. 4,3**; „ესე შენდა უწყებულ იყავნ“ **ფლკტ. 148,31**; „იყო მისა უწყებულ სულისაგან წმიდისა“ **ლ. 2,26.** იხ. თანაუწყება, მაუწყებელი, მიმოუწყება, მიუწყება.

**უწყინო** უშურველი: „იყოს ყოველთა მიმართ მასწავლელ უწყინო“ Q, **II ტიმ. 2,24.** იხ. წყენა.

**უწყლტუეს-ი**: „იყოს შესახედავი უწყლტუეს ტყავისა“ G, **ლევიტ 13,32.** იხ. წყლტუ.

**უჭაბუკეს-ი** უფრო ჭაბუკი: „უჭაბუკეს ვარ მე თქუენსა ჟამითა“ M, **იობ 32,6.** იხ. ჭაბუკი.

**უჭეშმარიტჱსად-რე** უფრო ზედმიწევნით: „უჭეშმარიტჱსად-რე უთხრეს მას გზაჲ იგი ღმრთისაჲ“ **საქ. მოც. 18,26.** იხ. ჭეშმარიტი.

**უჭირველად** შეუწუხებლად, ადვილად: „უჭირველად განვიდოდა ჴორცთაგან“ **მ. ცხ. 92v**; „უჭირველად გუნებავს მოგებაჲ სათნოებისაჲ“ **მ. ცხ. 206r**; „უკუეთუ გნებავს უჭირველად და უშრომელად გჳრგჳნოსან ყოფაჲ“ **მ. სწ. 131,20.** იხ. ჭირვეული.

**უჭმება** უჭმელობა: „მოწყდეს ურწყულებითა და უჭმებითა“ **Ath.—11,49v.**

**უჭმელ-ი** მარხული: „დაადგრა უჭმელად ექუს დღე“ **მ. ცხ. 157v.** იხ. ჭამა.

**უჭუვარ-ი** მწუხარების გარეშე: „მე უჭუვარ ვიყო“ **ფლპ. 2,28.** იხ. ჭუვილი.

**უჭურველ-ი** **IV მფ. 5,2***. იხ. ჭურვა.

**უხარკო** ხარკის გარეშე: „არიანმცა თავისუფალ და უხარკო“ O, **I ეზრა 4,52.** იხ. ხარკი.

**უხილავ-ი** დაუნახავი, უჩინარი: „იდიდები ყოველთაგან დაბადებულთა, ხილულთა და უხილავთა“ **შუშ. III 11**; „დაითქას უხილავი იგი ფარაო“ **დ. დ. 125,12**; „მხილველ უხილავთა გამოჩნდა“ **მ. ცხ. 401r.** იხ. ხილვა.

**უხილავება** «უხედველობა»: „იტანჯნეს იგინი უხილავებითა“ O, — „გუემულ იქმნეს უხედველობითაცა“ pb., **სიბრძ. სოლ. 19,16.** იხ. უხილავი.

**უხრწნელ-ი, უჴრწნელ-ი** გაუფუჭებელი, წაუმხდარი: „შობილ ხართ არა თესლისაგან განხრწნადისა, არამედ უხრწნელისა“ **I პეტრე 1,23**; „მეუფესა მას საუკუნეთასა უხრწნელსა... პატივი და დიდებაჲ“ **I ტიმ. 1,17**; „შეიპყრობენ თორმეტთა უხრწნელთა ყრმათა“ **ი. მოც. 81, 10**; „უჴრწნელი სული არს ყოველსა შინა“ O, **სიბრძ. სოლ. 12,1.** „საფასენი მისნი ჰგიან **უხრწნელად**“ **ბალ. 77,1.** იხ. ხრწნა/ჴრწნა.

**უხრწნელება** გაუფუჭებლობა, წაუმხდარობა: „არცა ხრწნილებამან უხრწნელებაჲ დაიმკჳდროს“ **I კორ. 15, 10**; „მოიღეს გჳრგჳნი უხრწნელებისა“ **ვრდ. 93,17.** იხ. უხრწნელი.

**უხუ** უხვი: „თუალი შენი თუ უკეთურ არს, ხოლო მე უხუ ვარ“ C, **მთ. 20,15**; „უხჳთა წყალობითა შენითა ნუგეშინისმეც ჩუენ“ **მსკ. 50,1**; „უხუ არს ნიჭისა მოცემად“ **თომა მოც. 15,31.** „რომელი **უხუად** აღმოსცენდა“ **ოსკ. 16,13**; „მარადის ვევედრებოდით უხუად მომნიჭებელსა წყალობათასა“ **მ. ცხ. 301v.**

**უხუავ-ი** იხ. თუალუხუავი, თუალ(თ)უხუაობა.

**უხუება** სიუხვე: „ყოველსა შინა განგამდიდრენინ ყოვლითა უხუებითა“ **II კორ. 9,11**; „თუალითა უხუებისაჲთა ადიდე უფალი“ O, **ზირ. 32,10**; „უხუებით ჰქონდა მისაცემელი სატრაპეზოს“ **ი.-ე. 44,10.** იხ. უხუ.

**უხუეჭად**: „ფრიად უხუეჭად იქცეოდეს“ **ნრს. 76,27.** იხ. ხუეჭა.

**უხუცე, უხუცეს-ი, უხუცჱს-ი** უფროსი, უხნესი, «მოხუცებული»: „უკუეთუ იყოს შენსა უხუცე, ანუ თუ მოჰასაკე“ **მ. ცხ. 362v**; „იყო უხუცჱსი ძჱ მისი აგარაკსა“ C, **ლ. 15,25**; „უხუცესმან ჰმონოს უმრწემესსა მას“

---

* წყარო ფანქრითაა მიწერილი, ციტატისათვის ადგილია დატოვებული (რედ.).

**ოქრ.-მარხ. და იონ. 105,9**; „რომელი არს უძნელჳს (კაცისა)“ **ქ. იერ.-ალდგ. 163,27**. იხ. ძნელი.

**უძრავ-ი** დაუძვრელი, მყარი: „იყო უკუე ხილვაჲ მათი, ვითარცა ქვათა უძრავთაჲ“ **მ. ცხ. 210 v**; „იგი ადგილი უძრავი არს“ **ქ. ცხ. 103,10**. იხ. ძრვა.

**უძრწოლველ-ი**: „კაცნი უძრწოლველად ჩემდა მოვიდეს“ **Ath.—11,210r**. იხ. ძრწოლა.

**უძჳრეს-ი, უძჳრჳს-ი** უბოროტესი, უფიცხლესი, უარესი: „იყოს უკუანაჲსკნელი საცთური უძჳრეს პირველისა“ **მთ. 27,64**; „გწადის, ვითარმცა უძჳრესნი ტანჯვანი შეგემთხჳნეს“ **ფლკტ. 142,4**; „იქმნის უკუანაჲსკნელი კაცისაჲ მის უძჳრჳს პირველისა მის“ **მთ. 12,45**; „ფრიად უძჳრეს და უბოროტეს არს“ **მ. სწ. 86,27**; „ესე უფროჲს უძჳრჳს არს — სიკუდილი დედაკაცისაგან“ **საქ. წიგ. II 66,27**; „უბოროტესად და უძჳრესად საკჳრველ არს“ **ბალ. 110,19**. იხ. ძჳრი.

**უძლებ-ი** ურცხვი, უწესო, ხარბი, გაუმაძღარი: „რომელმან თუალთა მიერ უძლებთა მიხედნეს, იმრუშებს“ **მ. ცხ. 44r**; „რომელი... იყო... უძლებ გულითა“ **ფს. 100,5**; „უკუეთუ უძლებ იყო, ნუ გული გითქუამნ საჭმელთა მისთა“ **O, იგ. სოლ. 23,3**; „ნაყროვანნი და უძლებნი არა მოიქცეს მარხვად“ **მ. სწ. 64,5**; „არა გეცემისა სული, რამეთუ უძლებად ყარს?“ **Sin.—11,348r**. იხ. ძღომა.

**უძლებება** უწესრიგობა, გაუმაძღრობა, ავმუცლობა, სიხარბე: „არა ვისწრაფდეთ ჯობნად ურთიერთას უძლებებითა“ **გრ. ნაზ.-შობ. 295,4**; „მთრვალობასა და უძლებებასა, ვითარცა ქმნულკეთილსა... გწადის მიახლებაჲ“ **ოქრ.-მარხ. და იონ. 109,24**; „არცა ჰსუმიდე უძლებებით არა ხოლო თუ ღჳნოსა, არამედ წყალსაცა“ **მ. სწ. 245,26**. იხ. უძლები.

**უწამებელად** მოწმობის/დასტურის გარეშე: „არავე დაუტევა უწამებელად ქველის-მოქმედებაჲ“ **საქ. მოც. 14,17**. იხ. წამება.

**უწერელ-ი** დაუწერელი, წერილის/წიგნის გარეშე: „რომელნი წერილისასა არა თავს-იდებენ უწერელთაგან ხოლო გულის-სიტყუათა გამოჩინებითა“ **ქ. იერ.-ალდგ. 118**. „დაწერით და **უწერელად** აღვიარებთ“ **ი. მოც. 60,23**. იხ. წერა.

**უწესო** ურიგო, უსამართლო, უსჯულო, უკანონო: „ამას უწესოჲ არაჲ უქმნიეს“ **C, ლ. 23,41**; „სწავლიდით უწესოთა მათ“ **I თეს. 5,14**; „პირველთა მათ უწესოთა საქმეთა აღუარებდა“ **შუშ. XVI 9**; „უწესოჲ ვყავთ“ **O, III მფ. 8,47**; „ქორწინებაჲ უწესოჲ მრუშებაჲ არს“ **მ. სწ 112,29**. „რომელი **უწესოდ** ვიდოდის“ **II თეს. 3,6**; „განიცინნა... უწესოდ“ **მ. ცხ. 43v**. იხ. წესი.

**უწესოება** ურიგოდ ქცევა: „ძმანი უწესოებენ“ **მ. ცხ. 250r**. იხ. უწესო.

**უწესო(ვ)ება** ურიგობა, უსამართლობა, უკანონობა: „შენ თჳთ მეცნიერად იცი უწესოებაჲ ამის ქალაქისაჲ“ **ანდ.-ანატ. 332**; „უწესოება არს ეგე შენდა“ **O, IV მფ. 9,12**; „უკუეთუ უწესოვებით ვინმე მოკლას, იგი მკლველ არს“ **იპ. რომ.-კურთხ. მოს. 158,8**.

**უწიგნო** წიგნის, წერა-კითხვის უცოდინარი: „უწყოდეს, რამეთუ კაცნი უწიგნონი არიან და უმეცარნი“ **საქ. მოც. 4,13**. იხ. წიგნი.

**უწინა** პირველი: „რაჲთამცა უწინა შესრულ იყო“ **მ. ცხ. 392r**. იხ. წინა.

**უწინარეს** «წინაჲსწარ», «პირველ», უპირველესად; «პირველად»: „უწინარეს დღესასწაულისა მის პასექისასა“ **DE**,—„წინაჲსწარ დღესასწაულსა მის ზატიკისასა“ **C, ი. 13,1**; „სახელი დაბირისაჲ იყო უწინარეს კარიასსოფარი“ **G**,—„სახელი დაბირისა იყო პირველ კარიათსეფერი“ **pb., მსჯ. 1,11**; „იყვნეს უწინარჳს მისსა“ **O, I ეზრა 1,22**; „უწინარჳს ორისა წლისა ძრვისა მის დიდისა“ **O, ამოს 1,1**; „უწინარჳს უფსკრულთა ყოფისა“ **O, იგ. სოლ. 8,24**; „უწინარეს“ **G**,—„პირველად“ **M, მსჯ. 1,11**.

**უწინარეს-ი მამა-ჲ** პაპა: „რომელი არასადა ეხილვოს მამათა შენთა, არცა უწინარესთა მამათა მათთა“ **O, გამოსლ. 10,6**. იხ. წინა.

**უწირავ-ი**: „უწირავ იყოს შესაწირავი ჩუენი“ **ღშობ. 186,40**.

**უწირველ-ი** **ეკლ. 9,2***. იხ. წირვა.

**უწიწველ-ი** მოურიდებელი: „უწიწველად მითხარ ცხორებაჲ შენი“ **ლიმ. 115,13**. იხ. წიწვა.

**უწმიდჳს-ი** უფრო წმიდა, სუფთა: „უწმიდჳს არნ“ **ბ. კეს.-მარხ. 53v**. იხ. წმიდა.

**უწმიდურ-ი** «გამოჯდომილი», წიდოვანი: „რომელი დაწვეს დედაკაცისა თანა უწმიდურისა (გამოჯდომილისა G)“ **M, ლევიტ. 20,18**. იხ. წმიდა.

**უწოდებელად** მოწოდების, დაძახების გარეშე, დაუძახებლად: **ეს. 4.11***. იხ. წოდება.

**უწრფელო** უსწორო: „ნუ ხედავ უწრფელოდ, არამედ წრფელად“ **H—2251,292v**. იხ. წრფელი.

**უწულილეს-ი** უწვრილესი, უწმინდესი: „სული მგრძნობელი, რომელ არს... უწულილესი სულისა მის მცენარისაჲსა“ **გრ. ნოს.-კაც. აგებ. 156,12**. იხ. წულილი.

**უწურთელ-ი** გაუწვრთნელი: „დაჰნერგა სიტყუაჲ ჭეშმარიტებისაჲ უწურთელთა მათ ენათაგან“ **ხ. გაბ.-მოც. საქს. 92,39**. იხ. წურთა.

**უწჳმარ-ი** წვიმამოუსვლელი: „თავსა ზედა მთათასა იყო სეგორი: მცირე, უწჳმარი... და უჭმარი“ **მ. სწ. 197,12**. იხ. წჳმა.

**უწჳმებელ-ი** წვიმით ურწყველი: „შენ ხარ ქუეყანაჲ უწჳმებელი და არცა ცუარი იყო შენ ზედა“ **I, ეზეკ. 22,24**. იხ. წჳმება.

**უწჳმროება** «გუალვა»: „ვითარცა იქმნა უწჳმროებაჲ, შეწუხნა მებოსტნე“ **მ. ცხ. 96r**; „ვითარცა ღრუბელნი წჳმისანი ჟამსა შინა უწჳმროებისასა“ **pb.**, — „ვითარცა ღრუბელი წჳმისაჲ ჟამსა გუალვისასა“ **O ზირ. 32,26**. იხ. უწჳმარი; წჳმა, წუმა.

**უწყ-** «ცოდნა», «ზედმიწევნულობა», «ცნობა», «გულისჴმის-ყოფა»: „უწყის მამამან თქუენმან“ **მთ. 6,8**; „უწყოდე, რამეთუ ფიცხელ კაც ხარ“ **მთ. 25,24**; „არცა ვიცი, არცა უწყი“ **მრ. 14,68**; „არა უწყოდა (იცოდა C)“ **DE, ი. 2,9**; „არა უწყი, ვიდრე ვიდეს“ **M**,—„ვერ ზედმიწევნუ-

---

* წყარო ფანქრითაა მიწერილი, ციტატისთვის ადგილია დატოვებული (რედ.).

**უცხოება, უცხოვება** უცხოთ-მოყვარება, უცხოობა-
ში (სხვა ქვეყანაში) ყოფნა: „შუენის მონაზონსა სამი
ესე: უცხოებაჲ, სიგლახაკჱ და დუმილი მოთმინებით" **მ.**
**ცხ. 12r**; „ოდეს გიხილეთ შენ... უცხოებასა (უცხოვე-
ბასა DE)" C, **მთ. 25,44**; „ამის პირისათჳს კუალად უცხო-
ებასავე მიჰმართა" **ი.-ე. 12,8**. იხ. უცხო.

**უცხოთა-სიძულილ-ი**: „უცხოთა-სიძულილი მოიპო-
ვეს" O, **სიბრძ. სოლ. 19,12**. იხ. სიძულილი.

**უცხო-თესლ-ი** «უცხო-ტომი», «სხუა ნათესავი», ბარ-
ბაროსი: „ალვიდეს მისა მთავარნი იგი უცხო-თესლთა-
ნი" M,—„ალვიდეს მისსა მთავარნი უცხო-ტომთანი" G,
**მსჯ. 16,5**; „ყოველმან უცხო-თესლმან არა სჭამოს წმი-
დაჲ იგი" pb.,—„ყოველი სხუა-ნათესავი არა ჭამდეს"
G, **ლევიტ. 22,10**; „უცხო-თესლნი მოართუმიდეს..•
ძღუენსა" M, **II ნშტ. 17,11**; „მოვიდენ... უცხო-თესლი
მჴნველად" I, **ეს. 61,5**; „მისვე უცხო-თესლისა ჴრმლითა
დამოჰკუეთა თავი" **ს. გაბ.-მოც. საკს. 98,34**; „ესმა ესე
მძლავრსა მას და უცხო-თესლსა" **ბ. კეს.-40-თჳს 118,32**.
იხ. თესლი.

**უცხოთ-მოყუარე**: „აბრაჰამ უცხოთ-მოყუარე იყო"
**მ. ცხ. 28r**. იხ. მოყუარე.

**უცხოთ-მოყუარება**: „აქებს... უცხოთ-მოყუარებასა
მისსა" **III ი. (უწყ.) 95,3**. იხ. მოყუარება.

**უცხოთ-შეწყნარება**: „აკურთხნა იგინი, უცხოთ-შეწყნა-
რებისა მისთჳს" **წწტყ. 95 (ვ)** იხ. შეწყნარება.

**უცხო-ნათესავი** ბარბაროსი: „უცხო-ნათესავი, რო-
მელი მოუჭდეს, მოკუდეს" G, **რიცხ. 18,7**. იხ. ნათესავი.

**უცხო-ტომ-ი** «უცხო-თესლი», ბარბაროსი: „უცხო-
ტომნი შენ ზედა, სამფსონო!" G, — „უცხო-თესლნი
შენ ზედა, სამსონ!" M*. იხ. ტომი.

**უცხო-ქმნა** «განუცხოვება»: „უცხო-ქმნენ შვილთა
თქუენთა შვილნი ჩუენნი" M,—„განუცხოვნენ ძეთა თქუ-
ენთა ძენი ჩუენნი" G, **ისუ ნ. 22,25**. „**უცხოქმნულო** ჭეშმარი-
ტებისაგან" **ხბსტ. 132,22**. იხ. ქმნა.

**უცხო-ჴმა**: „მიგავლინებ შენ... არცა მრავალთა ერთა უც-
ხო-ჴმათა და უცხო-ენათა" O, **ეზეკ. 3,6**. იხ. ჴმა.

**უძეებ-ი** უხამსი, უვარგისი: „გამოაქუნ (ქუეყანასა)...
ყოველივე მცენარჱ უძეები" **ფლქტ. 152,32**.

**უძილ-ი** უძილო, ფხიზელი: „არს მღჳძარჱ და უძილ"
**ფიზ. II 55**; „ვიყვნეთ მღჳძარე და ფრთხილ ძილისა მისგან,
ვითარცა უძილნი" **საკ. წიგ. II 9,7**; „უძილ ვიყავ და
დავადგერ ვითარცა სირი მხოლოჲ სართულსა ზედა" **ფს. 101,**
**8**; „დაყუდებაჲ მუშაკი არს უძილი" **მ. სწ. 23,8**. „განათიეს
ღამჱ იგი **უძილად**" **შუშ. IV 16**. იხ. ძილი.

**უძილობა, უძილება** მღვიძარება, სიფხიზლე: „ეშმაკ-
თა მსგავს არს უძილობითა" **მ. სწ. 72,7**; „უძილება-
მან სიმდიდრისამან განადნვნის ძუალნი" O, **ზირ. 34,1**. იხ.
უძილი.

**უძირო** ძირის არმქონე, ალმოფხვრილი: „უძირომ-
ცა ვარ ქუეყანასა ზედა" O, **იობ 31,8**; „მაცთურ არს გან-
შორებაჲ სოფლისაჲ... და უძიროდ აწყუედაჲ კაცისაჲ"
**ბალ. 93,35**. იხ. ძირი.

**უძლებ-ი** ფეხმძიმე, ორსული: „მოჰგუარეს მას ქალწული
ვინმე, რომელი იყო უძლებ" **მ. ცხ. 219v**; „ცოლი მისი...
უძლები დარჩა, ივლტოდა... სომხითს... და მუნ შვა ყრმა"
**ქ. ცხ. 43,14**. იხ. დაუძლებება.

**უძლეველ-ი** მოურევნელი: „გიჩუენო შენ... უძლევე-
ლი იგი მადლი აპოლონისი" **ფლქტ. 188,24**; „ღმერთი ჩუენი
უძლეველ არს" **ლონგ. 192,12**; „მოიღო თორნჱ უძლე-
ველი სიწმიდჱ" O, **სიბრძ. სოლ. 5,19**. იხ. ძლევა.

**უძლეველობა** მოურევნელობა: „იხილე აქა უძლევე-
ლობაჲ იგი კაცთაჲ მათ" **ბ. კეს.-40-თჳს, 119,28**. იხ.
უძლეველი.

**უძლიერე, უძლიერეს-ი, უძლიერჱს-ი** უფრო ძლიერი:
„უძლიერჱ არს მისსა" **თომა მოც. 16,4**; „მოვალს უძ-
ლიერესი ჩემსა" **მრ. 1,7**; „რომელმან უბრძნეს და უძ-
ლიერეს თქუას მოყუასთა თჳსთა" O, **I ეზრა 3,5**; „უდი-
დებულჱს და უძლიერჱს და დიდ და კაცთ-მოყუარე აპო-
ლონ არს" **ფლქტ. 133,9**; „უძლიერჱს ჩემსა არს" **მთ.**
**1,11**. იხ. ძლიერი.

**უძლურ-ი** დაუძლურებული, უძალო, შეუძლო, შე-
უძლებელი, «ვერშემძლებელი», «სნეული», ღარიბი:
„უკუეთუ... განვიკითხვით ქველის-საქმესა ზედა კაცისა უძ-
ლურისასა" **საქ. მოც. 4,9**; „გულნი უძლურთანი
ერჩდენ სმენასა" O, **ეს. 32,4**; „უძლური იგი არა განაძლი-
ერეთ" O, **ეზეკ. 34,4**; „რამეთუ უძლურ ვარ" **ფს. 6,3**;
„ჩუენ უძლურ, ხოლო თქუენ ძლიერ" **I კორ. 4,10**; „ნუ
ვინმე უძლურთაგანმან იხილოს ზუარაკი" **ოქრ.-უძლ.**
**ზვ. 516**; „დაჰსდებდეს უძლურთა" DE,—„დასდგმიდეს
სნეულებსა" C, **მრ. 6,56**; „უძლური იგი მხალსა ჭამნ"
**ჰრომ. 14,2**; „გინცო და სასოო და შესავედრებელო უძ-
ლურთაო" **თომა მოც. 14,6**; „უკუეთუ (კოჭობნი) უძ-
ლურთანი იყვნიან, მიუშჳს" **ი.-ე. 40,26**; „მსგავს არს იგი
კაცსა, უძლურსა და სნეულსა" **მ. სწ. 152,27**; „უძლურ
იქმნნენ მრავალნი" I, **ეს. 8,15**; „უფალმან უძლურ ყვნის
მჴდომნი თჳსნი" O, **I მფ. 2,10**; „უძლურ იყოს ჴელითა"
G,—„ვერშემძლებელ იყოს ჴელითა" pb., **ლევიტ. 25,**
**35**. იხ. ძალი.

**უძლურება, უძრულება** «ძლეულება», «სნეულება»,
შეუძლებლობა: „უძლურება თქუენდა არს ესე" Q,—
„ძლეულება არს თქუენდა ესე" pb., **I კორ. 6,7**; „რო-
მელსა ოცდაათრვამეტი წელი დაეყო უძლურებასა (სნე-
ულებასა C) შინა" **ი. 5,5**; „დაეთესვის უძლურებით
და აღდგების ძლიერებით" **I კორ. 15,43**; „მოკუდეს უძლუ-
რებასა შინა ღაღადებითა" O, **ამოს 2,2**; „განიკურნა უკუე
ბერი უძლურებისაგან თჳსისა" **მ. ცხ. 70r**; „ნუცა
ჰმიზეზობ სნეულებასა ჴორცთასა და უძლურებასა" **ბ.**
**კეს.-მარხ. 52v**; „არა იყოს უძლურება თქუენდა" **მთ.**
**17,20**; „არა არს უძლურება ღმრთისა მიერ ყოველსა სი-
ტყუასა" C,—„არარაჲ შეუძლებელ არს წინაშე ღმრთისა
სიტყუაჲ" DE, **ლ. 1,37**; „მე განგკურნო უძლურებისაგან
შენისა" **ლიმ. 8,13**; „სენთა მათ უძლურებანი განკურნა"
**მ. სწ. 70,32**; „მსგავსად უძრულებისა ჩუენისა და-
ვწერენით" **H—1741,296r**. იხ. უძლური.

**უძნ** იხ. ძნ-.

**უძნელე, უძნელჱს-ი** უფრო ძნელი: „არა არს უმძიმე
და უძნელე ტჳრთ, ვითარცა ცოდვაჲ და განდგომილებაჲ"

* წყაროს დასახელება გამორჩენილია (რედ.).

**უნებელ-ი** აუცილებელი, «საჭირო»: „მიჰჴდიდა მათ ღირსად აღსასრული იგი უნებელი" O,— „მიიზიდვიდა მათ მისდა მიმართ აღსასრული ღირსებისა საჭირო" pb. **სიბრძ. სოლ. 19,4;** „უნებელი ზედა-მაც მე" **I კორ. 9,16;** „უნებელი ზედა-მაც მისლვად და ხილვად (აგარაკისა)" **ლ. 14,18**.

**უნებელად დება** «თანა-დება», ვალდება: „უნებელად ედებოდა მას განტევებად დღესასწაულსა მას ერთი პყრობილი" DE, — „თანა-ედვა დღესასწაულად-დღესასწაულად ერთი მიტევებად მათდა" C, **ლ. 23,17**.

**უნებელად-რე** უფრო საჭირო, უმეტესად: „დადგრომაჲ ჴორცთა შინა, უნებელად-რე თქუენთჳს" **ფლპ. 1,24.** იხ. ნება.

**უნებლება** იძულება, ნების გარეშეობა: „ვითარცა გამოურჩევიეს გულითა, ნუ მწუხარებით, ნუცა უნებლებით" **II კორ. 9,7;** „არა უნებლებით კეთილი იგი შენი იყოს, არამედ ნებსით" **ფლმ. 1,14;** „ჭირისა მისგან აღიარებდა უნებლებით" **იზტ. 116,11** იხ. უნებელი.

**უნებლიაჲთ** იძულებით, ნების გარეშე: „იიძულა უნებლიაჲთ და მისცა მათ დანიელ" **I, დან. 13,29;** „სირცხჳლით, უნებლიაჲთ მერმე ჰყო შენ იგი" **ლონგ.190,11;** „მართალი ნეფსით იძლიის და უნებლიაჲთ განიკითხის, ვითარცა თავს-მდები" **მ. სწ. 278,26.** იხ. უნებლიეთ.

**უნებლიეთ** (ზზ.) «არა ნეფსით»,«იშჳთ», უნებურად: „უნებლიეთ თანა-აც დაშთენად" **მ. ცხ. 48v;** „უკუეთუ უნებლიეთ (ვიქმ ამას)" **I კორ. 9,17;** „რომელმან დასცეს სული უნებლიეთ (არა-ნეფსით M)" **G, ისუ ნ. 20,9;** „რომელმან უკუეთუ სცეს მოყუასსა უნებლიეთ" G,— „რომელმან მოკლას მოყუასი იშჳთ" **M, II შჯ. 19,4.**

**უნებლიეთ-ი** უნებური: „უკუეთუ თუალთაგან შესაკრებელისათა იქმნეს უნებლიეთი" **G. რიცხ. 15,24.**

**უნებლივ** (ზზ.) უნებურად, ნების გარეშე: „უნებლივ განსლვად ვართ სოფლისაგან" **ბალ. 61,19.** იხ. უნებელი.

**უნივთო:** „ვერღარა თავს-იდებს იგი შეწყნარებად უნივთოსა სიტყუასა" **მ, ცხ. 42v.** იხ. ნივთი.

**უნიშნო** რომელსაც ნიშანი არა აქვს: „იყო უნიშნოჲ იგი ლიბანისა, ხოლო ნიშნიანი იგი იაკობისა" **O, დაბ. 30,42.** იხ. ნიშანი.

**უნჯ-ი** «საზრდელი», სარჩო, ბელელი: „ფრიადი უნჯი შეიკრიბის კალოთა ზედა"O,—„განიმზადის ამან მკასა შინა საზრდელი" **pb, იგ. სოლ. 6,8;** „დადვა უნჯი საზრდელთაჲ" **M, II ნშტ. 11,11;** „დადვა მათ შინა უნჯი მრავალი ფრიად" **M, II ნშტ. 11,23;** „ვიდრემდის არა ყოველი მოიყიდა უნჯი იგი და საზრდელი" **საკ. წიგ. II 130,5.** იხ. დაუნჯება, მეუნჯე.

**უნჯება** შეკრება, დაგროვება, შენახვა; საუნჯე: „რომელი იუნჯებდეს საუნჯეთა უშჯულოთა" **O, მიქ. 6,10;** „იუნჯებენ თავისა თჳსისა ძჳრსა" **O, იგ. სოლ. 1,18;** „იუნჯებნ და არა უწყინ, ვინ შეიკრიბოს იგი" **G, ფს. 38,7;** „შენ იუნჯებდ ცათა შინა" **მ.სწ. 90,4;** „ნუ იუნჯებთ თქუენ საფასეთა თქუენთა" **მთ. 6,19.** იხ. უნჯი.

**უოტებელ-ი** გაუქცეველი: „უოტებლად მდგომარე არნ იგი ადგილსა ბრძოლისასა" **მ.სწ. 108,21.** იხ. ოტება.

**უპასუხო** პასუხგაუცემელი: „დაუთმე მტკივანთა სიტყუათა უპასუხოდ" **მ.სწ. 132,1.** იხ. პასუხი.

**უპატიო, უპატივო** «შეურაცხი», ულირსი, უპატივცემლო: „ეკუეთოს... უპატიო პატიოსანსა" **I, ეს. 3,5;** „არა არს წინაწარმეტყუელი უპატიო (შეურაცხ DE)" **მრ. 6,4;** „(შესაქმედ) რომელიმე პატიოსნად ჭურჭრად და რომელიმე უპატიოდ" **ჰრომ, 9,21;** „რომელთა შეურაცხ-მყონ მე, უპატიო იქმნენ იგინი" **საკ. წიგ. II 120,31.** „დიდებაჲ მათი უპატიოდ დავდვა" **O, ოვსე 4,7.**

**უპატივო-ყოფა** შეურაცხ-ყოფა, უპატივცემლობა; «გინება»: „რომელი ჰმწყსიდეს არაწმიდებასა უპატივოყოს მამაჲ" **O, იგ. სოლ. 28,7;** „ნუ უპატიო-ჰყოფ მას" **O, ზირ. 3,15;** „უპატივო-იქმნა და არა შეირაცხა" pb.—„იგინა და არა შეჰრაცხა" **O, ეს. 53,3.** იხ. პატივი.

**უპატიოება, უპატიოვება** შეურაცხყოფა: „მოავლინოს.. შენსა მას პატიოსნებასა ზედა უპატიოებაჲ" **I, ეს. 10,16;** „შეიყუარეს უპატიოებაჲ კრებულისაგან მისისა" **O, ოვსე 4,18;** „უპატიოებასა და სიგლახაკესა მიეეცი დიდსა" **მ. ცხ. 176r;** „არა თავს-ვიდებთ პატივსა—უპატივოებისა დედასა" **ბ. კეს.-40, თჳს 118,5.** იხ. პატივი.

**უპატიონ-ი** იხ. ჳპატიონი.

**უპატიოსნეს-ი** უფრო პატიოსანი, პატივცემული; უძვირფასესი: „ნუუკუე უპატიოსნესი შენსა იყოს ჩინებული მისგან" **ლ. 14,8;** „უპატიოსნჱს არს იგი ანთრაკთა პატიოსანთა" **O, იგ. სოლ. 3,15;** „არამედ ასოჲ არს იგი (ქმარი) შენი და უპატიოსნესი ასოთაჲ" **ბ. კეს.-ექუს. დღ. 104,16;** „აქლდეს ცხოველთა უპატიოსნესი იგი საგრძნობელი, ვიტყჳთ შეხებასა" **გრ. ნოს.-კაც აგებ. 223,1.** იხ. პატიოსანი.

**უპატიჟოდ** დაუსჯელად: „უპატიჟოდ წარვლოთ" **მრთ. D, კ. იერ.-სული წმ. 230.** იხ. პატიჟი.

**უპაშტაკჱს-ი:** „იყო ადგილი იგი უპაშტაკჱს მოგზაურთათჳს ფრიად" **საკ. წიგ. II 106,8.** იხ. პაშტაკი.

**უპე** ჭიპი; გული; «ღელე»: „არა შეგიხჳეს უპე შენი" **O, ეზეკ. 16,4;** „ხატი მათ ზღჳს-ქალთაჲ ვიდრე უპედმდჱ კაცისაჲ არს" **ფიზ. 16,17;** „უპე შენი ტაკუკ წახნაგებულ" **ქება 7,1;** „კოტორი ძაძისაჲ საბლითა შემოედვა, უპითგან ვიდრე მუჴლთამდის მისწუთებოდა" **ბალ. 85,20;** „დამკჳდრებულ არიან უპესა ქუეყანისასა" **I, ეზეკ. 38,12;** „შთამომავალი... მახლობლისაგან უპისა ქუეყანისა" G,—„გარდამოვალს... მახლობელად ღელესა მას ქუეყანისასა" **O, მსჯ. 9,37.**

**უპიონ-ი** ოპიუმი: „დააყუდნიან სალმობანი ჴორცთანი მძიმენი უპიონითა" **ბ. კეს.-ექუს. დღ. 68,4.**

**უპირადეს-ი, უპირადჱს-ი, უპირატეს-ი** წინა, უწინარესი; უპირველესი: „და იყო აღშჱნებულ ტაძარი ესე უპირადჱს (უპირატეს M) მრავლისა ჟამისა" **O, I ეზრა 6,14;** „რომელი ჩემსა იყო, რამეთუ უპირადჱს ჩემსა არს" **ი. 1,30;** „რომელნი უპირადჱს შექმნულ ხართ" **ფლკტ. 151,11;** „არასადა ხილულ იყო ეგევითარი ძელი... უპირატეს" **M, II ნშტ. 9,11;** „კაცი ხარ დიდებული და უპირატესი წინაშე ჩემსა" **ბალ. 16,6;** „ღმერთი არს, რომელმან დაჰბადნა ცანი და ქუეყანაჲ უპირადეს" **გრ. ნოს. -კაც. აგებ. 199,2.** იხ. პირი.

**უპირადჱსობა** უწინარესობა: „უპირადჱსობაჲ მისცეს

მისცეს ქალსა მას“ მთ. 14,11; „მიეცნეს მათ ორნი შვილნი: ერთი ყრმაჲ და ერთი ქალი“ Ier.—36,11r. იხ. ზღჳსქალი, საქალო, საქალობელი, სეფექალი.

**ქალა** გოგო: „ქალა, შენ გეტყჳ, აღდეგ“ მრ. 5,41. იხ. ქალი.

**ქალანდროს**: „არს მფრინველი, რომელსა სახელი ჰრქჳან ქალანდროს“ ფიზ. VI 2.

**ქალანინდ-ი** იხ. ქალამინდი.

**ქალაქ-ი**: „წარიყვანა იგი... წმიდასა მას ქალაქსა“ მთ. 4,5; „ქალაქად-ქალაქად რომელნი მოვიდოდეს (მოვიდეს C) მისა“ ლ. 8,4; „მიითრევდეს იასონს... ქალაქისმთავართა წინაშე“ საქ. მოც. 17,6; „შეუდგნ მათ ქალაქითი-ქალაქად“ Sin.—11,94v; „მოვიდეთ... დაბა-ქალაქთა“ C,—„წარვიდეთ... დაბნებსა და ქალაქებსა“ DE, მრ. 1,38. იხ. ახალქალაქი, დედაქალაქი, თანა-მოქალაქე, მზის-ქალაქი, მოქალაქე, მოქალაქობა, ციხე-ქალაქი.

**ქალაქპეტ-ი** ქალაქის თავი: „აღტეხეს ერი იგი და ქალაქპეტნი იგი სიტყჳთა მით“ საქ. მოც. 17,8. იხ. პეტი.

**ქალბანა, ქალბანე** galbanum: „ვითარცა საკუმეველმან ლერწამმან და ქალბანამან და შტახსმან (მივჰფინე სულნელებაჲ)“ O, ზირ. 24,21; „მოიღე შენ... ქალბანჵ რჩეული, სწორ-სწორ იყოს“ O, გამოსლ. 30,34.

**ქალსახლის-ი** ქალიშვილი, ქალწული: „გარდამოჴედ, დაჯედ ქუეყანასა ქალსახლისი ეგე, ასული ბაბილონისაჲ“ O, ეს. 47,1; „ქალსახლისი ჩუენი ქმნულკეთილი... მიეე-იქციეს“ რიფს. 166,31. იხ. სახლი.

**ქალწულ-ი** გაუთხოვარი ქალი, ქალიშვილი: „ქალწული მიუდგეს“ მთ. 1,23; „ამისთჳს ქალწულთა შეგიყუარეს შენ“ O, ქება 1,2; „ქალწულნი ჩემნი და ჭაბუკნი ჩემნი წარვიდეს ტყუედ“ O, გოდ. იერემ. 1,18; „ესე ბრძენთა მათ ქალწულთა სახჵ არს“ ფიზ. XV 16. იხ. წული.

**ქალწულება** შეუღლებლობა: „მისა მიმართ შეწირულ არს ქალწულებაჲ ჩუენი“ რიფს. 170,16; „მისცა იგი ქალწულებით განზრდად“ ანტ. დ. 20r; „სიწმიდე და ქალწულებაჲ, შეუხებელი და უბიწოჲ, დაემარხა“ ი.-ე. 47,11. იხ. ქალწული.

**ქანდაკ-ი** გამოქანდაკებული; «ნაწახნაგები»: „რომელმან იცოდეს ქანდაკებაჲ ქანდაკისაჲ“ M, II ნშტ. 2,7; „ესე ტაბლაჲ არს... და ორნი კარნი... და ქანდაკი მათ ზედა“ O,—„ესე ტრაპეზი (არს)... და ორი კარები... და ნაწახნაგები მის ზედა“ pb., ეზეკ. 41,25. იხ. ქანდაკება.

**ქანდაკება** გამოქანდაკება: „რომელმან იცოდეს ქანდაკებაჲ ქანდაკისაჲ“ M, II ნშტ. 2,7. იხ. გამოქანდაკება.

**ქანდაკებულ-ი** «კერპი», «ჩამოსხმული», გამოქანდაკებული, გამოთლილი ძეგლი: „ქმნა იგი ქანდაკებულად და გამოდნობილად“ G,—„შექმნა იგი კერპად გამობერილად“ M, მსჯ. 17,4; „ჰქმნათ ქანდაკებული მსგავსებაჲ ყოვლისაჲ“ G,—„ჰყოთ ჩამოსხმული მსგავსი ყოვლისა“ pb., II შჯ. 4,25; „ქანდაკებულნი იგი მაღნართანი მათ დადგნა სახლსა მას უფლისასა“ O, IV მფ. 21,7; „ჰრცხუენა ყოველსა ოქროჲს-მჭედელსა ქანდაკებულთა ზედა მისთა“ I, იერემ. 10,14. იხ. ქანდაკი; შდრ. ოქროქანდაკებული.

**ქანდაკებულება**: „იხილა ქანდაკებულებაჲ იგი მათი (კერპთაჲ)“ H—341,141. იხ. ქანდაკებული.

**[ქანება]** იხ. გარდამოსაქანელი, ზეგარდამოსაქანელი, საქანელი, შთამოქანება, შთაქანება.

**ქანქარ-ი** (ქანქრისა) ვერცხლის ან ოქროს ფული; «შანთი»: „წარმოუდგინეს მას ერთი თანამდები ბევრისა ქანქრისაჲ“ C, — „...ბევრისა შანთისაჲ“ DE, მთ. 18,23; „იყო ათი იგი ქანქარი ვეცხლისაჲ გამოსადნობელად“ გამოსლ. 38,27; „არწმუნა უფალმან მისმან ქანქარი ერთი ვეცხლი“ მ. სწ. 249,16.

**ქარ-ი** «სული», ჰაერი: „ქარი, სადა უნებნ, ქრის“ C,—„სულისა, ვიდრეცა უნებნ, ქრინ“ DE, ი. 3,8; „შეიკრიბნეს რჩეულნი თჳსნი ოთხთაგან ქართა“ მთ. 24,31; „არა იხილოთ ქარი“ O, IV მფ. 3,17; „ვითარცა მტუერი, რომელ აგავის ქარმან პირისაგან ქუეყანისა“ ფს. 1,4; „უბრძანა ღმერთმან... ქარსა, ცხელსა, შემწუელსა“ I, იონა 4,8; „ირყეოდეს ქარისაგან ლერწამნი იგი“ მ. ცხ. 68v; „გამოწერა ჯუარად დიდად ქართა ზედა“ ფლპ. მოც. 8,32; „ქარსა განმრყუნელსა სთესეს და დაქცევაჲ მათი ელის მათ“ O, ოვსე 8,7; „მსგავს არს იგი ღელვასა ზღჳსასა, ქარითა აღძრულსა“ იაკ. 1,6; „ქარნი ხორშაკნი და წყალნი მავნებელნი (არიან)“ შუშ. XIV 22; „მალე არს ქარი, ხოლო გულის-სიტყუანი კაცისანი უმალეს მისა არიან“ მ. ხწ. 309,5. იხ. განმაქარვებელი, განქარვება, ქარ(ვ)ება, განუქარვებელი, მიმოქროლა, მოქარება, ნიავქარი, ქროლა, ქროლება.

**ქარანძავ-ი** გამოქვაბული: „(იყო) ქარანძავსა ერთსა შინა დამკჳდრებული“ ატმ. 126,7.

**ქარვება** მონელება: „ვითარცა ძლიერი, რომელი იქარვებნ ღჳნოსა“ ფს. 77,65. იხ. ქარი; შდრ. გამოქარება, განქარვება(-ული).

**ქართველ-ი** იბერიელი; იბერიელი ესპანეთისა: „სომეხთა და ქართველთა... ერთი იყო მამა, სახელით თარგამოს“ ქ. ცხ. 5,1; „რომელი-იგი გარე-მოადგს ჵალაკსა მას ბრიტანიაჲსასა და ქართველთა მათ დასავალისათა“ ბ. კეს.-ექუს. დღ. 57,20.

**ქართლ-ი**: „მოვიდა ქართლისა ქუეყანით საბერძნეთს, მთაწმიდას“ H—2251,46r.

**ქართულ-ი**: „ამათ ყოველთა ნათესავთაგან შეიქმნა ენა ქართული“ ქ. ცხ. 22,9; „იზრახებოდა ქართლს შინა... სომხური, ქართული...“ ქ. ცხ. 23,14; „შემიწამებია ბერძულსა ორჯელ და ქართულსა (სახარებასა)“ A—484,10r. იხ. გარდმოქართულება.

**ქარტა** ეტრატი ან ქაღალდი, ფურცელი: „არა ვინებე ქარტითა და მელნითა (მიწერად თქუენდა)“ II ი. 1,12; „მოიღე შენდად ქარტაჲ წიგნისაჲ და დაწერენ მას ზედა“ I, იერემ. 36,2; „იოვანე მოიღო ქარტაჲ და მელანი და დაწერა ებისტოლჵ“ ი. მოც. 75,2; „საკმარ იყო მუნ ქარტაჲ და მწიგნობარნი და საწერელნი“ ოქრ.-გურიტ. 230,8; „ისწავეს საქმე ქარტისაჲ“ მ. ცხ. 390v; „წარგრაგნა ქარტაჲ იგი და შთაიდვა სარტყელსა თჳსსა“ მ. ცხ. 180r; „მოიღე თავისა შენისა ქარტაჲ, გრაგნილი ახალი, დიდი“ O, ეს. 8,1.

**ქარტაჲ-დაწერილ-ი** «პიტაკი»: „ჰპოოთ პიტაკი სას-

თუნალსა ქუეშე ჩემსა, რომელ არს ქარტაჲ დაწერილი“ მ. ცხ. 187v.

**ქარტოც-ი** სხვენი: „ალედვა (ცეცხლი) ქარტოცსა სახლისასა“ იზტ. 115,36.

**ქარქაშ-ი** კაპარჭი, ბუდე: „მიაქციე მახჳლი ეგე ქარქაშსა თჳსსა“ C, ი. 18,11; „ჳუალად-ეგრ ქარქაშსა შენსა და დამშჳდენ“ O, იერემ. 47,6; „დააგენ მახჳლნი ქარქაშთა მათთა, რაჲთა არა აღმოიჴადოს ბრძოლად“ მ. სწ. 66, 14; „აღმოიჴადა მახჳლი ქარქაშისაგან“ Sin.—6,98v.

**ქარქუეტ-ი, ქარქუედ-ი** ფიჩხი, ჩალაჩულა, ნაფოტი: „ვითარ შეჰკრებდა პავლე ფრიადსა ქარქუეტსა და დაასხმიდა ცეცხლსა მას“ საქ. მოც. 28,3; „ვითარცა ქარქუედი, ქართაგან აღტაცებული“ Sin.—97,57v; „ძუალნი ჩემნი, ვითარცა ქარქუეტნი, განჴმეს“ ფს. 101,4; „ნიავქარმან ვითარცა ქარქუეტნი შეკრიბნეს იგინი“ I, ეს. 40,24.

**ქასლევ-ი** ებრაელთა სახელია თვისა: „იყო თთუესა მას ქასლევსა“ I, ნეემ. 1,1.

**ქასრ-ი** კაჟი; smyris, petra acuta, lapillus durus: „მოიღო სეფორა ქასრი და წინა-დასცჳთა“ O, გამოსლ. 4,25.

**ქატო** ანაცერი, ქერქი: „ქატოჲთა იზარდებინ“ მ. ცხ. 127r; „ჩემი პური არს ქატოჲსაჲ“ საკ. წიგ. II 103,6.

**ქაფება** იხ. ალქაფება.

**ქაღად-ი** ქაღალდი: „არა წერდეს ტყავნოსა ამას მყოფნი მწერალნი ცხორებათა და სიტყუათა წმიდათა მამათასა ეტრატსა ზედა, არამედ ქაღადსა ზედა, რამეთუ ეგულების მომავალსა ნათესავსა აჴოცაჲ ცხორებასა წმიდათა მამათასა და წერად სხუასა რასმე ნებისაებრ მათისა“ მ. ცხ. 32v.

**ქაჩაბურ-ი:** „აღიღო ჴელითა თჳსითა ქაჩაბურად ჯუარი იგი თჳსი“ Ath.—11,219v.

**ქაჯ-ი** მხნე: „მიეგება ნაქალაქევსა თანა არტანისასა, რომელსა ერქუა მაშინ ქაჯთა ქალაქი“ ქ. ცხ. 33,6.

**ქება** «კურთხევა», შესხმა: „აქეს იგი წინაშე ფარაოჲსსა“ O, დაბ. 12,15; „დედუფალთა და ხარჭთა აქეს იგი“ O, ქება 6,8; „რაჟამს ქმნული იქის“ ხ. გაბ.-მოც. საჴხ. 89, 12; „ვიხილო და ვაქო იგი“ ფლკტ. 184,30; „აქებდეს ღმერთსა“ C,—„აკურთხევდეს ღმერთსა“ DE, ლ. 2,20; „აქებდეს ქებულებასა მისსა“ ფს. 105,12; „აქებდენ ქებასა ამას ქუეყანასა იუდაჲსსა“ I, ეს. 26,1; „მკურნალი იგი იქების, რომელმან განწირული განკურნის და მეფე იგი იქების, რომელმან სიკუდილისა თანამდებსა შეუნდვის“ მ. სწ. 208,16. „ახიობდეს ქებასა“ M, II ნშტ. 23,13; „ჴმითა ქებისაჲთა... მსხუერპლი შევწირო შენდა“ O, იონა 2,10; „აქებდენ ქებასა ამას ქუეყანასა იუდაჲსსა“ I, ეს. 26,1; „ქებაჲ შეასხეს დამბადებელსა“ მ. ცხ. 156r; „დაწყებაჲ სიყუარულისაჲ ქებაჲ არს“ მ. სწ. 156,24; „აღვამაღლო იგი ქებითა“ C, ფს. 68,31; „დაამტკიცე ქებაჲ“ მთ. 21,16.

**ქებულ-ი** ნაქები: „ვითარ დაირღჳ ზღჳთ ქალაქი ეგე ქებული“ I, ეზეკ. 26,17; „რომელმან სძლო აღშფოთებასა, ქებულ არს იგი ყოველთა მიერ“ მ. სწ. 239,11; „ქებულ და დიდებულ არს სახელი შენი“ O, დან. 3,26. იხ. მაქებელი, მაქებლობა, საქებელი.

**ქებულება** ქება, კურთხევა, შესხმა: „რაჲთა მიუთხრა მე ყოველი ქებულებაჲ შენი“ ფს. 9,15; „პირი ჩემი იტყოდის ქებულებასა შენსა“ ფს. 50,17; „სასმენელ ყვნეს ქებულებანი დიდებულებისა შენისანი“ მ. ცხ. 307r. იხ. ქებული.

**ქედ-ი** «ყელი», კისერი, «საქცეველი»; «მჴარი»: „გამოთუ-იბას ქედსა მისსა ვირით საფქველი“ DE,—„დამო-თუმცა-ება საფქვილე ლოდი ყელსა“ C, მრ. 9,42; „დავარდა ქედსა ზედა მისსა“ DE,—„შეეხჳა ყელსა მისსა“ C, ლ. 15,20; „ნუ განაფიცხებთ ქედთა თქუენთა“ M, II ნშტ. 30,8; „აღებულ იქმნეს უღელი მისი ქედისაგან შენისა“ pb.,—„განირყუნეს უღელი მისი მჴართაგან თქუენთა“ O, ეს. 10,26; „ვიდოდეს ქედითა მაღლითა“ I, ეს. 3,16; „ძარღჳ რკინისაჲ არს ქედი შენი“ I, ეს. 48,4; „წარმოიპყარ ქედი შენი“ ფლკტ. 159,24; „მოჰკუეთოს მღდელმან თავი მისი ქედითგან“ G,—„წარკუეთოს თავი მისი მღდელმან მან საქცეველითგან“ O, ლევიტ. 5,8; „ვეშაპი დიდი იყო მკრდითა და განმსხობილ ქედითა“ თევდ. 558; „უბრძანა დადებად ჯაჭჳ ქედსა მისსა“ შუშ. VIII 27.

**ქედდადრეკილ-ი** ქედმოხრილი: „ყოველივე შიშუელ და ქედდადრეკილ არს წინაშე თუალთა მისთა“ ჰებრ. 4,13; „ქედდადრეკილნი წარვდგეთ წინაშე მისა“ მ. სწ. 14, 36. იხ. დადრეკილი.

**ქედფიცხელ-ი** ურჩი: „ქედფიცხელნო და წინადაუცუეთელნო გულითა“ საქ. მოც. 7,51; „უმჯობეს არს კაცი, მამხილებელი კაცისა ქედფიცხელისა“ O, იგ. სოლ. 29,1. იხ. ფიცხელი.

**ქედფიცხელობა** ურჩობა: „მოიქცენ ქედფიცხელობისაგან მათისა“ I, ბარ. 2,33; „ქედფიცხელობამან წარწყმიდნა ფარაო, ქედფიცხელობითა მოკუდა“ მ. სწ. 73,20. იხ. ფიცხელობა.

**ქენება** ხვეწნა, ვედრება, «ლიქნა»: „ქმნეს გამოჩინებული ხატი მეფისაჲ, რაჲთა ვითარცა მუნ მყოფთა, შორიელსა მას ექენებოდიან წრაფითა მით“ O,—„ცხადთა ხატითა პატივის-ცემისა მეფეთა ჰქმნეს, რამეთუ რათა განშორებულსა, ვითარცა მახლობელსა მყოფს, ლიქნიან წადიერებითურთ“ pb., სიბრძ. სოლ. 14,17. „გევედრებოდის მტერი ქენებით, დიდითა ჴმითა“ O, იგ. სოლ. 26,25; „მართალსა ქენებით ეტყჳს“ ოქრ.-უძლ. შვილ. 517; „არასადა სიტყჳთა ქენებისაჲთა ვიყვენით, ვითარცა-ეგე თქუენ“ Q,—„არცა სადა სიტყჳთა ლიქნისაჲთა ვიყვენით, ვითარცა-ეგე თქუენ“ pb., I თეს. 2,5; „და მან მრქუა მე ქენებით“ შუშ. XV 13; „მრავალნი ვედრებანი და ქენებანი ეწერნეს სამეუფოთა მათ წიგნთა შინა“ ი.-ე. 18,12. იხ. მოქენე, მოქენება.

**ქენჯნა, ქეჯნა** ცემა, რტყმა: „რაჲთა მქენჯნიდეს მე (საწერტელი)“ II კორ. 12,7; „მქენჯნიდეს, ვითარცა მონასა უძლურსა“ A—484,312v; „ჰქენჯნიან ობოლთა“ O, მალ. 3,5; „ვიქენჯნებით და განუსუენებელ ვართ“ I კორ. 4,11; „უკუეთუ ვცოდვიდეთ და ვიქეჯნებოდით და მოვითმენდეთ“ I პეტრე 2,20. „მესმნეს... ქენჯნანი ძეთა ამონისთანი“ O, სოფ. 2,8; „პატივი ქენჯნითურთ მსგავს არს მახჳლსა, თაფლსა შინა აღმოწებულსა“ A—35,162r. იხ. დაქენჯნა.

**ქერ-ი** «ქრთილი», hordeum: „სთესის იფქლი და ქერი (ქრთილი I)“ O, ეს. 28,25.

**ქერაბინ-ი, ქერაფინ-ი, ქერობინ-ი:** „დაფარეს ქერაბინთა მათ კიდობანი იგი“ O, III მფ. 8,7; „ფრთეთა ქუეშე ქერაფინთა მათ“ O, III მფ. 8,6; „ჰქმნნე ორნი ქერობინნი ოქროჲსანი ქანდაკებულად“ O, გამოსლ. 25,18.

**ქერაბინ-სერაბინ-ი:** „შეწევნითა... ზეცისა ძალთა ქერაბინ-სერაბინთაჲთა“... A—484,315r.

**ქერქ-ი** «ნაქურცენი»: „ნეფხვისა სიმძაფრისაგან შეექურცნას ქერქიცა მათი“ მ. სწ. 172,1; „განთალნის კეთილ-სწავლულებითა ყოველი ქერქი მისი“ pb.,—„მოთალა სწავლულად ნაქურცენი მისი“ O, სიბრძ. სოლ. 13,11.

**ქექუვა** ამხედრება, «შეჯდომა»: „აქექუნეს საჭედარსა თჳსსა“ O, — „შესხდეს თჳთეული ჯორსა ზედა თჳსსა“ pb., II მფ. 13,29.

**ქეც-ი** ქერქი, ქერცლი: „ვერ მოიღონ ერთი ქეცი ბოლოჲსა მისისაჲ“ M, იობ 40,26; „ვერ შემძლებელ იყო მოღებად ერთსა ქეცსა ბოლოჲსა მისისასა“ კ. იერ.-ნათლისღ. 88,20.

**ქეცეან-ი** ქერცლიანი: „არიან უმრავლესნი თევზთაგანნი— ქეცეანი და უქეცონი“ ბ. კეს.-ექუს. დღ. 96,27. იხ. ქეცი.

**ქვა, ქუა** «ლოდი»; თვალი: „რაჲთა ქვანი ესე პურ იქმნენ“ მთ. 4,3; „წარსცე ქვასა ფერჴი შენი“ ლ. 4,11; „რაჲ არიან ქვანი ესე თქუენდა?“ pb., — „რაჲ არიან ლოდნი ესე თქუენდა?“ G, ისუ ნ. 4,6; „ქვითა დამუსრეს და დააწულილეს იგი, ვითარცა მქჳშაჲ“ ფლკტ. 150,19; „არა ქვათა თავყუანის-ვსცემ“ ბაბ. 46,3; „ქვები აღიღეს, რაჲთამცა დაჰკრიბეს მის ზედა“ C, ი. 8,59; „უბრძანა... მოსხმად სამჯერ ქვაჲ თლილი“ O, I ეზრა 6,25; „ნაშენები... ქვითა თლილითა და არაკითა განგებით აღშენებულ არნ“ მ. სწ. 160,3; „ქვითა განსტჳნვიდეს სტეფანეს“ Ⴀ, — „ქვასა დაჰკრებდეს სტეფანეს“ Ⴂ, საქ. მოც. 7,59; „იყვნეს... წარწყულნი ქვისანი“ ი. 2,6; „რაჲთამცა ქვაჲ დაჰკრიბეს მას“ DE, — „რაჲთამცა დაქოლეს იგი“ C, ი. 10,31. „დაადგ თავსა მისსა გჳრგჳნი ქვისა მისგან პატიოსნისა“ ფს. 20,4; „შეამკო ტაძარი იგი ქვითა პატიოსნითა დიდებულად“ M, II ნშტ. 3,6; „ყოველი ქვაჲ პატიოსანი შეგემოსა“ O, ეზეკ. 28,13. იხ. დაქვა(ვ)ება, ოქროქვა, ძელქვა, წისქვილის-ქვა.

**ქვაგარდაკრებულ-ი:** „გზანი ცოდვილთანი განვაკებულ და ქვაგარდაკრებულ არიან“ O, ზირ. 21,11. იხ. გარდაკრებული.

**ქვადაკრებულ-ი** ჩაქოლილი: „თქუა ყოველმან შესაკრებელმან ქვადაკრებულ ყოფაჲ მათი ქვებითა“ G,—„კრებულმან მან თქუას ქვისა დაკრებაჲ მათი“ pb., რიცხ. 14,10; „ქვადაკრებულ ყონ იგი ქვებითა და მოკუდეს“ G,—„ქვაჲ დაკრიბონ მას და მოკუდინ“ M, II შჯ. 13, 10. იხ. დაკრებული.

**ქვაფენილ-ი:** „დაჯდა საყდარსა მას ზედა, ადგილსა მას, რომელსა ერქუმის ქვაფენილ“ ი. 19,13; „დაეცნეს პირსა მათსა ზედა ქუეყანასა ქვაფენილსა მას ზედა“ II ნშტ. 7,3.

**ქველ-ი** მამაცი, გულადი, მხნე; «კეთილი»: „ქველი გიყოს შენ“ G,—„კეთილი გიყოს შენ“ M, II შჯ. 30,5; „სხუაჲ არს სიზმარი ქველთაჲ და სხუაჲ არს ჩუკენთაჲ“ გრ. ნოს. კაც. აგებ. 174,8; „იყო იგი ქველი და შემმართებელი“ ქ. ცხ. 140,9; „მოკლა ფარსმან მეფე, ქველი“ ქ. ცხ. 59,4. იხ. გულქველება.

**ქველის-მეტყუელება** მეოხება: „უკუეთუ დამეგოს მე უფალი... ქველის-მეტყუელებითა დედისა და მამისა ჩემისაჲთა“ ფლკტ. 155,25. იხ. მეტყუელება.

**ქველის-მოქმედ-ი** კეთილმოქმედი, მოწყალე: „რომელთა ჴელმწიფებაჲ აქუს მათ ზედა, ქველის-მოქმედ ჰრქჳან“ ლ. 22,25; „ჭმა-ვყავ... ღმრთისა, ქველის-მოქმედისა ჩემისა“ ფს. 56,3; „კაცი ქველის-მოქმედი თავსმდებ ექმნის მოყუასსა თჳსსა“ O, ზირ. 29,19; „ერთ არს ქველის-მოქმედ“ მთ. 19,17. იხ. მოქმედი.

**ქველის-მოქმედება** კეთილმოქმედება, მოწყალება; წყალობა: „არავე დაუტევა უწამებელად ქველის-მოქმედებაჲ იგი თჳსი“ საქ. მოც. 14,17; „რასა მკითხავ მე ქველის-მოქმედებისათჳს?“ მთ. 19,17; „დიდთა მათ ქველის-მოქმედებათა მათთა მიერ აღვაშენე ლავრაჲ ესე“ ი.-ე. 26,23. იხ. მოქმედება.

**ქველის-საქმარ-ი** (საქმრისა) «ქველის-საქმე», წყალობა: „თხოვად ქველის-საქმრისა (ქველის-საქმისა Ⴂ) შემავალთაგან ტაძრად“ საქ. მოც. 3,2; „მივსცეთ ქველის-საქმარი მესამისაჲ მის დიდრაქმისაჲ წლითი-წლად“ I, ნეემ. 10,32; „პოვა გლახაკი, რომელი ითხოვდა ქველის-საქმარსა“ ი.-ე. 48,28. იხ. საქმარი.

**ქველის-საქმე** «კეთილისა საქმე», კეთილმოქმედება, მოწყალება: „ქველს თუ იქმოდი“ O, ზირ. 12,1; „ქველქმნა მის ზედაცა ქრისტემან“ გამოჩ. ჯუარ. 240,20; „რაჟამს ქველს იქმოდი“ C, მთ. 6,3. „იქმოდა ქველის-საქმესა მრავალსა“ საქ. მოც. 10,2; „უკუეთუ ჩუენ განვიკითხვით ქველის-საქმესა ზედა უძლურისასა“ საქ. მოც. 4,9; „განშოვრებულ იყვნენ შენისაგან ქველის-საქმისა“ O, სიბრძ. სოლ. 16,11; „რაჲ წეს-არს შაფათსა შინა: ქველის-საქმჱ ანუ ძჳრის-საქმჱ?“ C,—„ჯერ-არსა შაბათსა კეთილისა საქმჱ ანუ ბოროტისაჲ?“ მრ. 3,4. იხ. საქმე.

**ქველობა** სიკეთე: „წარავლინა ერი იგი... სიხარულითა და გულ-ქველობითა“ M, II ნშტ. 7,10. იხ. ქველი.

**ქვიან-ი, ქვოან-ი** ქვებით სავსე; კლდოვანი: „ქუეყანაჲ, რომელსა ზედა არღარაჲ სავნებელი იყოს, არცაღა ეკალი... არცა კლდოანი და ქვიანი“ მ. სწ. 125,10; „რომელიმე (კერძოჲ) არს ქვოანი“ მ. ცხ. 294r. იხ. ქვა.

**ქვითა-ჭელ-ი** ხელით სასროლი ქვა: „უკუეთუ ქვითაჭელისაგან, რომლითა მოკუდებოდეს, მით სცეს“ G,— „უკუეთუ ქვითა-ჭელისაგან სცეს მას და მოკუდეს“ pb., რიცხ. 35,17. იხ. ჭელი.

**ქვითკირ-ი** ქვიტკირი: „შეაბნა კარნი ქვით-კირითა, სახელად დარუბალა“ ქ. ცხ. 40,1.

**ქვით-ხუროჲ** კალატოზი: „არს იგი ჭელოვნებით ქვით-ხუროჲ“ მ. ცხ. 309r. იხ. ხურო.

**ქვისა დაკრება** «დაქოლვა»: „ქვაჲ დაჰკრიბონ მათ და მოწყდენ ქალსა მას“ M,—„დაიქოლნენ ქვებითა და მოკუდენ ჰაბუკიდი“ G, II შჯ. 23,24; „რაჲთამცა ქვაჲ დაჰკრიბეს მას“ DE,—„რაჲთამცა დაქოლეს იგი“ C, ი. 10,31.

**ქვის-მკუეთელ-ი** ქვის-მთლელი: „დაადგინნა ქვის-მკუეთელნი ქვისა თლილისა“ M, I ნშტ. 22,2. იხ. მკუეთელი.

**ქვის-მჭდელ-ი** ქვის მჭრელი: „მისცა ვეცხლი ქვის-მჭდელთა და ხუროთა“ O, II ეზრა 3,7; „იყვნეს სოლომონისნი... ოთხმეოც ათას ქვის-მჭდელნი მათთა“ O, III მფ. 2,35. იხ. მჭდელი.

**ქვის-სატყორცებელ-ი, ქვის-სატყორც-ი** მანძილია: „განეშორა მათგან ვითარ ქვის-სატყორცებელ ოდენ" **ლ. 22,41**; „განშეშორა ქვის-სატყორც ოდენ" **მ. ცხ. 302r**; „განშეშორა ვითარ ქვის-სატყორც ოდენ" Ath.—**17,27v**. იხ. სატყორც(ებელ)ი.

**ქვოან-ი** იხ. ქვიანი.

**ქია** მაიმუნი: „მოართჳს... შუვაჲ პილოჲსაჲ და ქიაჲ და ფარშამაგები" O, **მფ. 10,22**.

**ქიმ-ი** წიაღი: „შევარდა სიტყუაჲ იგი წინაწარმეტყუელისაჲ ქიმთა ქუეყანისათა" **ოქრ.-პეტრე და ელია 317**.

**ქიმ-ი** ლაყუჩი: „თევზნი განხუმითა ქიმთაჲთა და შეყოფითა მიიღებენ წყალსა" **ბ. კეს.-ექუს. დღ. 97,8**.

**ქინძ-ი** coriandrum: „მანანაჲ იყო ვითარცა თესლი ქინძისაჲ და ხილვაჲ მისი ვითარცა ხილვაჲ მყინვრისაჲ" G, **რიცხ. 11,7**.

**ქირშ-ი**: „რომელი იმოსების ქირშითა" O, **ზირ. 40,4**.

**[ქიტნვა]** იხ. განქიტნვა.

**ქიქება** იხ. განმაქიქებელი, განქიქება, განსაქიქებელი, საქიქელი, საქიქელება.

**ქლამინდ-ი, ქლანინდ-ი** მოსასხამი: „ქლამინდი მეწამული შეჰმოსეს მას" **მთ. 27,28**; „მოიღო ქლანინდი და სარტყელი მის ყრმისაჲ" **ვარ. 317**; „(იყო) შემოსილი ქლამინდითა სპეტაკითა" **H—341,94**.

**ქლეშა** იხ. შექლეშა.

**ქლიბ-ი**: „ძაღლი, რომელი ჰლოკდეს ქლიბსა, თჳსისა სისხლისაგან სუამს" **A—35,147r**.

**ქმარ-ი** «კაცი»: „შვა იოსეფ, ქმარი მარიამისი" **მთ. 1,16**; „ქალწულისა, თხოვილისა ქმარსა" DE, — „ქალწულისა, განთხოვილისა კაცსა" C, **ლ. 1,27**; „ქმარი არს თავ ცოლისა" **ეფეს. 5,23**; „ასულნი თქუენნი მისცენით ქმართა" I, **იერემ. 29,6**; „მრავალ არიან შვილნი ოჴრისანი უფროჲს, ვიდრე რომელსა-იგი ესუას ქმარი" **გალ. 4,27**. იხ. უქმროდ.

**ქმართ-მოყუარე**: „რაჲთა განაბრძობდენ ჭაბუკთა მათ ქმართ-მოყუარე ყოფად" **ტიტ. 2,4**. იხ. მოყუარე.

**[ქმნა]** თხრა. იხ. აღმოქმნა(-ული).

**ქმნა** «ყოფა», «ზმა», «შენება»; «საშო», გაკეთება; «მუშაკობა»: „ქმნას ერთი რაჲმე მათგანი" G,—„ყოს ერთი რაჲმე მათგანი" O, **ლევიტ. 4,2**; „რასა იქმან შაფათსა შინა?" C,—„რასა ჰზმენ მოწაფენი შენნი შაბათსა შინა?" DE, **მრ. 2,24**; „იქმოდე საყურძენსა ჩემსა" **მთ. 21, 28**; „რავდენ ძალი შენი არს, ქმენ" O, **ეკლ. 9,10**; „თუ ვქმენით თავისა ჩუენისა ბომონი" M,—„უკუეთუ ვიშენეთ თავთა თჳსთად ბომონი" G, **ისუ ნ. 22,23**; „ქმნა მას შინა საწნეხელი" DE, **მთ. 21,33**; „უქმოდეთ მეფესა ბაბილოვნისასა" I, **იერემ. 40,9**; „რომელსა სიმართლე უქმნიედ (უქმნიენ I)" O, **ეს. 58,2**; „გამოიბას... დიაკეული ერთი ზროხათაგან... არცა საქმჱ რაჲ ექმნას" M,—„მოიყვანის... დიაკეული ზროხათაგან, რომელსა არა ემუშაკოს" G, **II შჯ. 21,3**; „უკუდავ მექმნე მე მაგით სიტყჳთა" **შუშ. XVI 16**. „დაცვად და **ქმნად** ყოველთა წერილთა" G,—„დამარხვად და ყოფად ყოველთა წერილთა" M, **ისუ ნ. 23,6**; „დაუტევე... ქუეყანაჲ ქმნისა შენისაჲ" G,—„დაუტევე... ქუეყანაჲ—საშოჲ შენი" O, **რუთ 2,11**; „ამისი ქმნაჲ შეუძლებელ იყო" **ი.-ე. 20,22**.

**ქმნა გზისა** «მოგზავნება გზისა»: „მოვიდა... სახიდმდე მიხაჲსა ქმნად გზისა მისისა" G,—„მოვიდა... სახიდმდე მიქაასა მოგზავნებით გზისა თჳსისა" pb., **მსჯ. 17,8**. იხ. ამოქმნა, ა(ღ)ქმნა, ბოროტის-მოქმედი, ბრალის-ქმნა, ბრძოლის-მოქმედი, გამოქმნა, განქმნა, გულმოწყე-ქმნა, გჳრგჳნოსან-ქმნა, ვენაჴის-მოქმედი, თანა-მოქმედი, თიჴის-მოქმედი, კეთილის(ა)-საქმე, კეთილის-მოქმედი, კიდე-ქმნა, მაქმნეველი, მოქმედი, მოქმედობა, მოქმნა, მუცელუქმი, მუცელქმნული, ნავის-მოქმედი, ნაქმარი, ნაქმნევი, პურის-მოქმედი, საკჳრველთ-მოქმედი, საქმე, უგულებელს-ქმნა, უქმი/უქმარი, სულქმნა, უცხო-ქმნა, შექმნა.

**ქმნევა** კეთებინება: „აქმნე მას კიდე თხზულად ოქროჲთა გარემო" O, **გამოსლ. 25, 11**; „ეშმაკი აქმნევს" **მ. ცხ. 382v**. იხ. ქმნა; შდრ. მაქმნეველი.

**ქმნულ-ი** საქმე, შექმნილი, დაბადებული: «ნაწევრებულება», «აღსუარული»: „არცა ქმნულსა ჴელთა მისთასა მიხედის" **ფს. 27,5**; „ქმნულსა ჴელთა შენთასა ვიშუებდეთ" G, **ფს. 91,5**; „ჰრქჳს-მცა ქმნულმან შემოქმედსა" **ჰრომ. 9,20**; „ქმნული მუჴლთა შენთაჲ მსგავს არს მძივთა დაცუმულთა" O,— „ნაწევრებულებაჲ წჳვთა შენთაჲ მსგავსი მელევანდისაჲ" M, **ქება 7,1**; „შესაწირავი, ქმნული ზეთითა, გინა უქმნელი ზეთითა" O,—„მსხუერპლი აღსუარული ზეთითა და არა აღსუარული" G,—**ლევიტ. 7,10**; „დაჰბადე კაცი, რაჲთა უფლებდეს შენ მიერ ქმნულთა" O, **სიბრძ. სოლ. 9,2**; „რაჲამს ქმნული იქის" **ხ. გაბ.-მოც. საჴს. 89,12**; „დაადგინე იგი ქმნულსა ჴელთა შენთასა" Ꞇ, **ფს. 8,7**. იხ. ქმნა; შდრ. მარტო-ქმნული, მოწესე-ქმნული, უკეთე-ქმნული, ჴელით-ქმნული.

**ქმნულება, ქმნულობა** საქმე, ნაქმნარობა, სახე, «ხილვა», შესახედაობა: „ქუეშე ფერჴთა მისთა, ვითარცა ქმნულებაჲ ალიზისაჲ, ანთრაკი საფირონი" O, **გამოსლ. 24,10**; „ამის ქმნულებისაებრ არა ჰქმნეთ თავისა თქუენისა საკუმეველი" O, **გამოსლ. 30,37**; „ცოლი ესუა ქმნულებითა შუენიერი" **Ath.—12,103r**; „ყრმაჲ იგი კეთილ იყო ქმნულებითა ფრიად" O,—„იყო ყრმაჲ იგი შუენიერ ხილვითა" M, **ესთ. 2,7**; „იყო იოსებ შუენიერ ქმნულობითა" O, **დაბ. 39,6**; „შეჰქმენ კაცი მსგავსად ქმნულებისა შენისა" **ფლკტ. 158,34**; „იხილო ნატყუენავსა შინა დედაკაცი, კეთილი ქმნულებითა" G,—„იხილო შენ ნატყუენავსა შორის დედაკაცი ქმნულკეთილი" M, **II შჯ. 21,11**. იხ. ქმნული.

**ქმნულკეთილ-ი** «კეთილი», «კეთილი ქმნულებითა», ლამაზი, მშვენიერი: „ისუა მან თავისა თჳსისა ცოლი... ქმნულკეთილი ფრიად" I,—„...კეთილი ფრიად" O, **დან. 13,2**; „იხილო შენ ნატყუენავსა შორის დედაკაცი ქმნულკეთილი" M,—„იხილო ნატყუენავსა შინა დედაკაცი, კეთილი ქმნულებითა" G, **II შჯ. 21,11**. იხ. კეთილი.

**ქმნულკეთილობა** სიმშვენიერე, სილამაზე, «შუენიერება»: „ნუ აქებ კაცსა ქმნულკეთილობითა მისითა" O,—„ნუ აქებ კაცსა შუენიერებათა შინა მისთა" pb.,

ზირ. 11,2; „მიემადლა მისდა ქმნულკეთილობაჲ იგი“ რიცხ. 176,42; „წარწყმიდა მისებრ არავინ ყოფილი ქმნულკეთილობითა“ რიცხ. 176,34. იხ. ქმნულკეთილი.

**ქმრიელ-ი** ქმრიანი, გათხოვილი ქალი: „უმრავლეს არიან ნაშობნი ბერწისანი მის უფროჲს ქმრიელისა მის“ იპ. რომ.-კურთხ. მოხ. 188,5; „ძენი ქმრიელთანი არა შეეხებიან დედათა“ Ath. — 11,288r. იხ. ქმარი.

**ქმრის-მოყუარე:** „ნანდჳლვე შენ ხოლო იპოვე ქმრის-მოყუარე“ ანდ.-ანატ. 210,18. იხ. მოყუარე.

**ქმრის-სლვა** «განქორწინება», გათხოვება: „არცა ქმრის-ვიდოდიან“ C, — „არცა განჰქორწინებდენ“ DE, მთ. 22,30. იხ. სლვა.

**ქმრის-ქუეშემყოფ-ი** «ქმრისა ცოლ-ყოფილი»: „რომელიცა გარდაჰხდეს (შჯულსა) დედაკაცი, ქმრის-ქუეშემყოფი, და შეიგინოს“ G,—„რომელი გარდაჰჴდეს (შჯულსა) შეგინებისათჳს დედაკაცსა, ქმრისა ცოლ-ყოფილსა“ pb., რიცხ. 5,29. იხ. მყოფი.

**ქმრის-ცოლ-ი** გათხოვილი, ქმრიანი: „დედაკაცისა თანა ქმრის-ცოლისა და-ვე ნუ-ჰშჯდები რაჲთურთით“ O, ზირ. 9,12; „ქმრის-ცოლი დედაკაცი სიკუდილმდე ქმრისა შეკრულ არს შჯულითა“ ჰრომ. 7,2; „დაჲ იგი მისი იყო ქმრის-ცოლ“ პავლე თებ. 317.

**ქმრის-ცოლის-მავალ-ი** «კაცთა მსგავსი დედა»: „სულთა ქმრის-ცოლის-მავალთასა ჰშიოდის“ O,—„სულთა კაცთა მსგავსთა დედათა მოყმიან“ pb., იგ. სოლ. 18,8. იხ. მავალი.

**ქმრობა** იხ. ცოლ-ქმრობა.

**ქნარ-ი:** „ქმნა... ქნარები, ებნები გალობათა“ M, II ნშტ. 9,11; „ვითარცა ქნარი ოხრიდეს“ I, ეს. 16,11; „დაცხრომილ არს ჳმაჲ ქნარისაჲ“ I, ეს. 24,8; „განმცხრომელნი... ჳმითა ქნარისა და სტჳრისაჲთა“ მ. სწ. 15,8; „ჳმათა ზედა ებნისა და ქნარისათა იტყუელებდიან“ A—92,256; „მოეპარა მას ყრმათა მათგან ქნარი იგი ათძალი“ Ath.—11, 57r. იხ. მექნარეობა.

**ქნევა:** „ჴელთა იქნევდენ“ მ. ცხ. 32r.

**ქობინ-ი** «ტორანტორი»: ესთ. 1,6*.

**ქოთან-ი:** „წუენი მისი მოილო ქოთნითა“ G,—„წუენი იგი მისი შთაასხა ქოთანსა“ რიცხ. 11,8; „რაჲმემცა ესწორა ქოთანი სიავსა?“ O, ზირ. 13,8; „ყოველი პირი ვითარცა ქოთნისაჲ სიცხითა“ O, იოვ. 2,6.

**ქოთარეთ-ი** სვეტის თავი: „დაფარვად თავთა მათ ქოთარეთთასა, რომელი-იგი იყო თავთა მათ ზედა სუეტთასა“ II ნშტ. 4,12.

**ქოთნის-სახე** ქილა: „ქმნნა ათნი ქოთნის-სახენი ქუაბნი სპილენძისანი“ I, მფ. 7,38. იხ. სახე.

**ქოლვა** ქვის დაყრა, ჩაქოლვა: „ქოლავნ ქვითა პირსა მას კერპისასა“ მ. ცხ. 338r; „ჰქოლევდი ქვითა პირსა იმას კერპსა“ მ. ცხ. 338r. იხ. დამქოლველი, დაქოლვა.

**ქონ-ი:** „დადნენ მთანი ვითარცა ცჳლნი და კლდენი ვითარცა ქონი სიცხესა და ვითარცა მყინვარი მზესა“ მ. სწ. 124,2.

**ქონდარ-ი ველურ-ი** origanum vulgare: „ჭამის ქონდარი ველური და განერის ვნებისაგან წამლისა მის მაკუდინებელისა“ ბ. კეს.-ექუს. დღ. 126,27.

**ქონდაქარ-ი, ქუნდაქარ-ი** ყასაბი: „ასო-ასოდ აქმნილი იდვა, ვითარცა ჴორცი ქუნდაქართაჲ“ H—341,713.

**ქონება** იხ. უქონო, ქუან-.

**ქორ-ი** ზედა სახლი, ზედა სართული: „გიჩუენოს თქუენ ქორი დაგებული, დიდი“ ლ. 22,12; „აღიყვანეს იგი ქორსა მას ზედა“ საქ. მოც. 9,39; „იყვნეს სანთელნი მრავალნი ქორსა მას ზედა“ საქ. მოც. 20,8; „ჯდა ქორსა მას საზაფხულოსა მარტოჲ“ M, მსჯ. 3,20; „ქორი იგი მოქმნა ოქროჲთა“ M, II ნშტ. 3,9; „აღჴდა ქორსა მას ზედა მის ბჭისასა“ O, II მფ. 18,33; „უქმნეთ მაგას ქორი მცირჱ და დაუდგათ მუნ ცხედარი და ტაბლაჲ და სავარძელი“ O, IV მფ. 4,10; „შევიდა ქორსა მას და დაიძინა“ O, IV მფ. 4,11; „სარკუმელნი მისნი იყვნეს განღებულ ქორსა მას მისსა წინაშე იერუსალჱმსა“ O, დან. 6,10; „ქორები ფართოვები, განწესებული სარკუმლებითა“ I, იერემ. 22,14.

**ქორ-ებ-ი ზაკქოჲსა-ჲ** ხაზინა, საჭურჭლე: „მისცა... სახე... ქორებისა მის ზაკქოჲსა მისისაჲ“ M, I, ნშტ. 28,11. იხ. ზედაქორები.

**ქორ-ი** accipiter: „დადგის ქორი, განიპყრნის ფრთენი თჳსნი და შეუძრველად დგან“ M, იობ 39,26; „პოვა ქორი, მოწყლული და გაგლეჯილი არწივისაგან“ ქ. ცხ. 174,9. იხ. ძერქორი.

**ქორაკანდელ-ი** (ქორაკანდლისა) ჭაღი: „მისცეს... სასყიდლად ქორაკანდელთა“ ი.-ე. 23,17; „იხილა მან (ტაძრად) ქორაკანდელი ვეცხლისაჲ დიდი, რომელი ზე ეკიდა“ Q—240,190.

**ქორედ-ი** ქორიანი, ზედა სართულიანი; «ზედაქორები»: „იყო... სახლსა მას ქორედსა, რომელ იყო სახლსა შინა უფლისასა“ I, იერემ. 20,2; „განუმზადა უფალსა წინადღით სახლი ქორედი“ Ath.—11,97v; „არდაბაგები, ქორედები ეგრეთვე“ G,—„სამოთხველნი მათნი ზედაქორებისანი ეგრევე“ O, ეზეკ. 42,5. იხ. ქორი.

**ქორრ-ი** მცველთა ჯგუფი, ამალა: IV მფ. 11,19*.

**ქორწილ-ი** «სიძე», შეუღლება: „შემძლებელ არიან-მე ნაშობნი ქორწილისანი... მარხვად“ C,—„ვერ ჴელ-ეწიფების ძეთა სიძისათა...მარხვად“ DE, მრ. 2,19; „არცა ქორწილსა წმიდასა იმარხვენ“ O, სიბრძ. სოლ. 14,24; „რომელმან ყო ქორწილი ძისა თჳსისაჲ“ მთ. 22,2; „ქორწილი იქმნა სულიერი“ ოქრ.-გურიტ. 219r. იხ. განქორწინება, საქორწინე უქორწინებელი.

**ქორწინება** შერთვა, შეუღლება: „იქორწინებოდეს და განჰქორწინებდეს“ მთ. 24,38; „ნაშობნი ამის სოფლისანი იქორწინებიან და განჰქორწინებენ“ ლ. 20,34; „რომელ მუნთქუეს იქორწინებოდეს“ ფლპ. მოც. 4,23. „უმჯობეს არს ქორწინება, ვიდრე განჴურვება“ I კორ. 7,9. ქორ-

---

* წყარო ფანქრითაა მიწერილი, ციტატისთვის ადგილია დატოვებული (რედ.).

* წყარო ფანქრითაა მიწერილი (რედ.).

**წინებულთა** მათ ვამცნებ“ I კორ. 7,10; „ქორწინებული იგი ზრუნავს სოფლისასა“ I კორ. 7,34; „იცნის ქორწინებულნიცა“ კ. იერ.-სული წმ. 163. იხ. ქორწილი; შემოქორწინება.

**ქოქ-ი:** „კაცმან თუ კაცსა შესცოდოს, წერილ არს, რაჲთა სცენ მას ოცდაცხრამეტი ქოქითა“ ანან. ებრ. 197,20; „მეორჱ სცემდა ქოქითა“ X 356v; „ქოქითა იგუემებოდა გონებაჲ მისი“ Ath.—11,96v.

**ქოჩ-ი:** „პოვეს ნინო ქოჩსა მას ქუეშე მაყულისასა“ ქ. ცხ. 99,13.

**ქრევა** ქროლა: „ჩრდილოჲსა იგი ქარნი ძლიერად აქრევდეს“ ბ. კეს.-40-თჳს 119,21. იხ. ქარი; შდრ. მქრეველი, ნქრევა.

**ქრთამ-ი** «საფასე»: „არა განამართლო უღმრთოჲ ქრთამითა“ O, გამოსლ. 23,7; „ქრთამი არა მოიღო“ O, გამოსლ. 23,8; „მრავლითა ქრთამითა (საფასითა Ꮭ) პატივი ესე მოვიპოვე“ საქ. მოც. 22,28; „მარჯუენაჲ მათი სავსე არს ქრთამითა“ Ꮳ, ფს. 25,10; „წარწყმიდის თავი თჳსი, რომელმან მიიღის ქრთამი“ იგ. სოლ. 15,27; „მსაჯული ხარ თუალუხუავი, რომელსა არა მიგაქუს ქრთამი“ მ. სწ. 220,8.

**ქრთამობა** ქრთამის აღება: „ნუ ჰქრთამობ და შესწირავ“ O, ზირ. 32,14. იხ. ქრთამი.

**ქრთილ-ი** «ქერი»: „მოიწინეს ბეთლემს დასაბამსა მკისა ქრთილისასა“ G, რუთ 1,22; „სთესის იფქლი და ქრთილი (ქერი O)“ I, ეს. 28,25; „ყურბეული ქრთილისაჲ ჭამე შენ“ O, ეზეკ. 4,12; „რომელსა აქუს ხუთ ჭუეზა ქრთილის“ C, ი. 6,9; „დაუდვა მათ კანონი, რაჲთა არავის მათგანსა რაჲმე აქუნდეს მონაგებთაგანი ვიდრე ერთ ქრთილადმდე“ ლიმ. 76,4. იხ. საქრთილე.

**ქრისტე** ცხებული, «მესია», თავი ცხებულთა: „ქრისტეს მიერ ყოველნი ცხოველ იქმნენ“ I კორ. 15,22; „ვპოვეთ მესია, რომელი გამოითარგმანების ქრისტე“ ი. 1,41. იხ. ცრუქრისტე.

**ქრისტეანე, ქრისტიანე** ქრისტეს მიმდევარი: „ქრისტეანე ვართ“ ფლკტ. 148,19; „რაჲთამცა...იქმნა იგი ქრისტიანე“ შუშ. XI 8. იხ. საქრისტიანო.

**ქრისტეანობა** ქრისტეს მიმდევრობა/მოძღვრება: „ქრისტეანობაჲ დაცემულ არს და მოკლებულ და უპატივო“ ლონგ. 189,33. იხ. ქრისტეანე.

**ქრისტე-მტყუვარ-ი** ანტიქრისტე: „აღდგენ ქრისტემტყუვარნი და ცრუ-წინაწარმეტყუელნი“ მთ. 24,24. იხ. მტყუვარი.

**ქრისტესმიერ-ი:** „ყოლადვე ქრისტესმიერი სიმჳნჱ...“ ლონგ. 188,23. იხ. მიერი.

**ქრისტეს-მოყუარე:** „კაცთა მათ ქრისტეს-მოყუარეთა აღიმჴედრნეს“ ატმ. 107,5. იხ. მოყუარე.

**ქრისტეშობა:** „აღასრულა... დღესასწაული იგი ქრისტეშობისაჲ“ Sin.—11, 288r. იხ. შობა.

**ქროლა** ბერვა: „ქრიოდეს ქარნი“ მთ. 7,27; „რაჟამს სამხრით ქრინ, სთქჳთ, ვითარმედ ხორშაკი იყოს“ ლ. 12,55; „ქროდის სული მისი და ვიდოდიან წყალნი“ ფს. 147,7; „სულსა, ვიდრეცა უნებნ, ქრინ“ კ. იერ.-მარტჳლ. 188,12. იხ. ქარი.

**ქროლება** «ნქრევა»: „ნუ აქროლებ თავსა ყოვლითა ქარითა“ pb.,—„ნუ ანქრევ ყოვლითა ქარითა“ O, ზირ. 5, 11. იხ. ქროლა.

**ქრონიკონ-ი** ქართველთა წელთაღრიცხვა: „გარდაიცვალა მჴცითა შუენიერითა შემკული ქრონიკონსა სლდ“ ქ. ცხ. 221,16.

**[ქსაქსვა]** იხ. დაქსაქსვა.

**ქსელ-ი** ნაქსოვი, ქსოვა; შოლტი: „იყო ვითარცა ქსელი ნადთაჲ, მოახლებული მოკუეთად“ I, ეს. 38,12; „ქსელსა დედაზარდლისასა ქსოვენ“ I, ეს. 59,5; „თეკლა მოეხუევის მას, ვითარცა საქუსალი ქსელსა“ თეკლა 96,18; „ტარი ლახურისა მისისაჲ, ვითარცა ლვილი ქსელთაჲ“ M, I ნშტ. 20,5; „ვინ მოსცა დედათა ქსლისა სიბრძნე ანუ ჭრელობისა მეცნიერებაჲ“ M, იობ 38,36; „ვითარცა ქსელი დედაზარდლისაჲ არს მიმოტაცებული ქართაგან“ ფლკტ. 140,5; „წარიგრაგნოს, ვითარცა ქსელი ერთი ეტრატი“ მ. სწ. 93,2.

**ქსენადოქ-ი** სასტუმრო, სადგური: „იყო აქა ქსენადოქი“ ლიმ. 51,11.

**ქსენადოქარ-ი** სასტუმროს გამგე: „იყო აქა ქსენადოქი, და იყო მას შინა ქსენადოქარი, რომელ არს გამგე“ ლიმ. 51,11; „დაადგინა წმიდაჲ ესე ქსენადოქარად“ X 322r.

**ქსენონ-ი** საავადმყოფო: „მივლენედ... ქსენონთა და აბანოებსა უძლურთა და გლახთასა და ილუწიედ მათ“ მ. ცხ. 184r.

**ქსოვა, ქსოა:** „საქმჱ დედისა მისისაჲ იყო ქსელისა ქსოაჲ“ საკ. წიგ. II 92,16. იხ. გამოქსოვა(-ილი).

**ქსოვილ-ი** იხ. მოქსოვილი, ორთაგან ქსოვილი, ოქროქსოვილი.

**ქუ-** იხ. აღქუ-.

**ქუა** იხ. ქვა.

**ქუაბ-ი** გამოქვაბული, ბუნაგი: „გიყოფიეს იგი (სახლი) ქუაბ ავაზაკთა“ მთ. 21,13; „იყო ქუაბი ერთი და ლოდი ერთი და იდვა მას ზედა“ C, ი. 11,38; „ქუაბებსა შინა დაიძინიან სიზმართათჳს“ I, ეს. 65,4; „არიან ვინმე ქუაბსა ერთსა დამალულ“ ანდ.-ანატ. 192,8; „ნუუკუე ქუაბნი აფთართანი ჰყვნე სამკჳდრებელად ჩემდა“ ფიზ. XXVII 9.

**ქუაბ-ი** ქვაბი: „არა მოვიღო მგბარი ქუაბთაგან“ O, I მფ. 2,15; „შეადგ შენ ქუაბი ეგე დიდი“ O, IV მფ. 4, 38; „მოელო პყრობად: განრცხაჲ სასუმელებისაჲ და სტამნებისაჲ და ქუაბებისაჲ და ცხედრებისაჲ“ მრ. 7,4; „ალადუღის უფსკრული, ვითარცა ქუაბი“ M, იობ 41,21. იხ. სიავ-ქუაბი.

**ქუაბოვან-ი** გამოქვაბულები, ქვაბნარი: „გჳჩუენებენ ჩუენ ადგილნი თხელნი ქუაბოვანნი“ ბ. კეს.-ექუს. დღ. 61,13. იხ. ქუაბი.

**ქუან-** «პყრობა», ქონა, აღება, მოტანა, ყოლა, «დება», «ძ-»: „წინაწარმეტყუელად აქუნს“ C,—„ვითარცა წინაწარმეტყუელი უპყრიეს“ DE, მთ. 21,26; „რაოდენი გაქუს“ DE,—„რაჲცა გიც“ C, მრ. 10,21; „რომელსა აქუნდეს, მიეცეს“ მრ. 4,25; „ვითარცა მამად, გუაქუნდა სიმტკიცჱ შენი“ ი. მოც. 56,8; „აქუნდა მარჯუენესა ჴელსა მისსა ჴრმალი“ B,—„მარჯუენესა ჴელსა ეპყრა ჴრმალი“ A, ხბხტ. 134,25; „პური არა გუაქუნს“ მთ. 16,7; „ნურარაჲ გაქუნ გზასა ზედა“ ლ. 9,3; „აქუნდეს მის თანა“

მსკ. 60,7; „ვიდრემე აქუს ამათ საზომელი ესე?“ O, ზაქ. 5,10; „მქონან ჩემ ქუეშე ერისა კაცნი“ ლ. 7,8; „ჰქონან გულის-სიტყუანი“ მ. ცხ. 258v; „ერთსა ჰქონდენ სამნი თიკანნი“ O, I მფ. 10,3.

**ზე ქუან-** აკიდება: „მოაქუნდა,... რომელი ზე აქუნდა ოთხთა“ მრ. 2,3. იხ. აღმოქუან-გამოქუან-, განქუან-, მიმოქონება, მიქონება, მოქონება, ნაქონი, შემოქუან-, წარქუან-.

**ქუე** «ქუენა», «ქუეშე», ძირს, დაბლა, მიწაზე: „ზჱთგან ვიდრე ქუედმდე“ DE,—„ზეთგან ქუენამდე“ C, მრ. 15,38; „ძირნი მისნი ქუე (ქუეშე O) მისსა“ I, ეზეკ. 17,6; „ქუე შედგიან იგი ჭურჭირსა“ მთ. 5,5; „ქუე გარდამოაბნიის“ ფიზ. XVII 10; „დავარდა ქუე სიმართლჱ“ O, დან. 8,12; „ქუჱ ვარ და ქუესკნელს“ მ. ცხ. 224v; „უზომოჲსაგან მწუხარებისა ქუე მივარდა“ მ. ცხ. 155v; „ადგილდ-ადგილდ ქუე ძეძჳ დაეფინა“ შუშ. VIII, 17. „ჰგონებდიან (ნავსა შინა მყოფნი), თუ ყოველივე ზე ქუე იქცევის“ A—92,270. „იყო ვინმე ზე და ჩამოიჭრა ქუე“ Sin.—11,314v.

**ქუე კერძო** ქვემოთ, ძირს: „დაიბნენ ძირნი ქუჱ კერძო და ყონ თესლი ზედა“ I, ეს. 37,31. იხ. დაქუე, მართლქუე, უქუესი.

**ქუეალმო** სამხრეთისა: „ქარმან ქუეალმომან აღმოიღო მკალი“ O, გამოსლ. 10,13. იხ. აღმო.

**ქუეგანხედვა** ავთვალობა, გათვალვა: „ქუეგანხედვით ქუჱგანვხედავთ მე და თქუენ“ მალ. 3,9. იხ. განხედვა.

**ქუედამართ** ძირს, მიწაზე: „თავსა თჳსსა ქუედამართ სცემდა“ შუშ. XII 8; „ყოველნი დამორჩილებულნი მხედველ არიან დამხედ, ქუედამართ“ გრ. ნოს.-კაც- აგებ. 154, 17. იხ. დამართ.

**[ქუევება]** იხ. შთამოქუევება.

**ქუეით-ი, ქუეჲთ-ი** ფეხით მოსიარულე: „ჩუენ ქუეითნი ვართ“ მ. ცხ. 272v; „აღჴდა მტუერი დიდძალი სრბითა მით ცხენებისაჲთა და ქუეჲთისა მავლისაჲთა“ X 324r. „შემოკრიბნა ყოველნი სპანი, მჴედარნი და ქუეითი“ ქ. ცხ. 39,10. „ვიდოდა ქუეჲთ გზასა თჳსსა“ საქ. წიგ. II 95, 13; „გარდაჰჴდა საჴედრისა თჳსისაგან და წარმოემართა ქუჱთ“ X 277v.

**ქუეითმავალ-ი, ქუეჲთმავალ-ი, ქუეთმავალ-ი:** „ერიცა ქუეთმავალი და მკჳრცხლი დაჰვიდოდა უჴსა მას შინა“ H—1141,511.

**ქუეკერძო:** „ქუეკერძო (იყო) ლახუარი“ Sin.—11,397r. იხ. კერძო.

**ქუელთობა:** „იყო რვასა ქუელთობისასა, დღესა ოთხშაბათსა“ Sin.—11,215v.

**ქუემგოგვარ-ი:** „მოვიდა ოდესმე ქუეყანასა ამას ურიცხჳ მკალი და ქუემგოგვარი“ X 222v.

**ქუემდებარე** დაგდებული ძირს: „ვპოვე ქუჱმდებარედ თავი ჴმელი კაცისაჲ“ მ. ცხ. 88r; „ვინ ჴელი აუპყრის ქუემდებარესა და აღადგინის“ Sin.—97,55r. იხ. მდებარე.

**ქუემო** ქვევით, ქვემოთ: „იყო შენ ზეშთა ყოველთა და არა ქუემო“ M, II შჯ. 28,13; „იქმნნეს იგინი ქუემო და არა ზემო“ O, ბარ. 2,5.

**ქუემო კერძო** «ქუენა კერძო», ქვევითკენ: „იყვნეს (ქუემო) ქუენა კერძო მისსა (მისა M)“ G, მსჯ. 7,8. იხ. უქუემოესი.

**ქუემო:** „ნეტარ, რომელი ძმაჲ უსწრობს და მოვალს: ქუჱმოჲ ანუ ზჱმოჲ“ მ. ცხ. 97v.

**ქუემოთ:** „დაიპყრეს ქუემოთ ეგრის-წყლითგან ვიდრე ციხე გოჯადმდე“ ქ. ცხ. 145,14. იხ. ქუემო.

**ქუემორე** ძირს, დაბლა, ცოტა ქვემოთ: „ჩამოვალ ქუემორე“ მ. ცხ. 445v. იხ. ქუემო.

**ქუენა** «ქუე», ქვემო: „ზეთგან ქუენამდე“ C,—„ზეჲთგან ვიდრე ქუედმდე“ DE, მრ. 15,38.

**ქუეჲთ-ი** იხ. ქუეითი.

**ქუეჲთკერძო:** „არნ რიცხჳ ზედაკერძოჲსა მის ღერისა მისისაჲ მსგავსად ქუეჲთკერძოთა მათ ძირთა“ ბ. კეს.-ექუს. დღ. 66,22. იხ. კერძო.

**ქუეს-ი:** „ზესად და ქუესად ცნობილ არს იგი თავადი“ Ath.—11,45v. იხ. ქუე.

**ქუესაგებელ-ი** ქვეშსაგები, ლოგინი: „ქუესაგებელად იყო გირჯაკი ერთი ძუელი“ შუშ. XIV 18. იხ. საგებელი.

**ქუესკნელ-ი** უფსკრული: „შთაჴდენ იგინი ქუესკნელთა თანა ქუეყანისათა“ ფს. 62,10; „დამდაბლდენ ქუეყანად სიტყუანი შენნი ვიდრე ქუესკნელადმდე“ I, ეს. 29,4; „დაითქნეს ქუესკნელად ბჭენი მისნი“ O, გოდ. იერემ. 2,9; „შთაჴდა იგი პირველად ქუესკნელთა თანა ქუეყანისათა“ ეფეს. 4,9; „თქუენ ქუესკნელისა მისგანნი ხართ“ ი. 8, 23; „და-თუ-მდაბლდეს იატაკი ქუეყანისაჲ ქუესკნელად“ იერემ. 31,37; „არა გიცნობიესა ქუესკნელისა მის, ბნელსა შინა მყოფო ეშმაკო?“ B, სბსტ. 132,20; „რომელ არს წყალთა შინა, ქუესკნელს, ქუეყანასა“ M, II შჯ. 5,8.

**ქუექუემო** «ქუემო», «უკუანა კერძო»: „აღგჱკეცა ქუექუემოჲ (ქუემოჲ I) შენი განსაქიქებელად ტერფთა შენთა“ IO,—„აღგესაბურველნეს უკუანაკერძონი შენნი განსაქიქებელად ქუსლთა შენთა“ pb., იერემ. 13,22. იხ. ქუემო.

**ქუეყანა** «ჴმელი», მიწა, მხარე, მსოფლიო, სოფელი, «მკჳდრობა», «სამკჳდრებელი», მამული: „ქუეყანაჲ შეიძრა“ მთ. 27,51; „მიიქცეს მიწაჲ ქუეყანად“ O, ეკლ. 12,7; „დაჯდეს ქუეყანასა“ O, ეს. 47,1; „მოქმნეს ქუეყანაჲ“ მ. ცხ. 57v; „ნერწყუა ქუეყანასა და შექმნა თიჴაჲ ნერწყჳსა მისგან“ ი. 9,6; „დაასვნეს ოთხნი მანანი ქუეყანასა“ რიფს. 175,16; „განშორებულ იყო ქუეყანით“ მთ. 14,24; „ვითარცა განვიდეს იგინი ქუეყანად“ ლ. 8,27; „ვითარცა გამოჴდეს ქუეყანად“ DE,—„ვითარცა გამოვიდეს ჴმელად“ C, ი. 21,9; „წარვიდა ქუეყანად გალილეაჲსა“ მთ. 2,22; „პოვეს... ქუეყანასა დარანალისასა“ არსტ. 63,11; „განაგდოს ქუეყანისა მისისაგანი“ pb.,—„განსცეს მკჳდრობისაგან თჳსისა“ G, ლევიტ. 25,25; „ქუეყანაჲ არა ეცეს მათ ძეთა შორის ისრაჱლისათა“ O, ეზეკ. 44, 28; „თჳსისაგან ქუეყანისა დაუმკჳდროს ძეთა თჳსთა“ O,—„სამკჳდრებელისაგან თჳსისა დაუმკჳდროს ძეთა მისთა“ pb., ეზეკ. 46,18; „საძოვრად მათდა—ქუეყანაჲ მარილოვანი“ M, იობ 39,6.

**ქუეყანა-ჲ საქმარ-ი** «აგარაკი»: „იხილა ქუეყანაჲ საქმარი და მოიყიდა“ O,—„მხილველმან აგარაკი მოიყიდა“ pb., **იგ. სოლ. 31,16**; „ვითარცა ქუეყანაჲ საქმარი არს კაცი უგუნური“ O, **იგ. სოლ. 24,30.**

**ქუეყანისა** «ქუეყნიერი»: „უკუეთუ ქუეყანისა ესე სახლი, საყოფელი ჩუენი, დაირღუეს“ O,—„უკუეთუ ქუეყნიერი ესე სახლი ჩუენი ჴორცისა დაირღუეს“ pb., **II კორ. 5,1.**

**ქუეყანისა მკჳდრთაგან-ი** «თჳთ-მიწისათაგანი», ადგილობრივი მცხოვრები: „რომელმან ყოს ჴელითა ამპარტავნებისაჲთა ქუეყანისა მკჳდრთაგანმან, გინა თუ მწირმან“ pb.,—„რომელმან ყოს ჴელითა ამპარტავანებაჲ თჳთ-მიწისათაგანმან ანუ მწირთაგანმან“ G, **რიცხ. 15,30.**

**ქუეყანაკ-ი** მიწა: „მივსცეთ ქუეყანაკი ესე ჩუენი კაცსა მოქმედსა“ **საკ. წიგ. II 94,21.** იხ. ქუეყანა.

**ქუეყანაობა:** „ქუეყანაობაჲ მცირე სახელი არს რაჲსამე“ **ბ. კეს.-ექუს. დღ. 59,27.** იხ. ქუეყანა.

**ქუეყანიერ-ი** იხ. ქუეყნიერი.

**ქუეყანით-მჭმობელ-ი** მიწიდან მომწოდებელი: „ჰკითხვიდენ... ქუეყანით-მჭმობელთა და მუცლით-მეზღაპრეთა“ I, **ეს. 19,3.** იხ. მჭმობელი.

**ქუეყანით-შექმნულ-ი** მიწით შექმნილი: „ქუეყანით-შექმნულისაჲ, ნაშობი პირველდაბადებულისაჲ“ O, **სიბრძ. სოლ. 7,1.** იხ. შექმნული.

**ქუეყანით-შობილ-ი** მიწიდან ნაშობი: „აღიღო მიწაჲ ქუეყანით-შობილი მკჳდრი“ **ფიზ. XXIX 18.** იხ. შობილი.

**ქუეყანის-განზომა** მიწის აზომა: „განიცადე საქმჱ იგი ქუეყანის-განზომისაჲ ბრძენსა თანა ფუტკარსა“ **ბ. კეს.-ექუს დღ. 114,5.** იხ. განზომა.

**ქუეყანის-მოქმედ-ი** «მოქმედი», მიწის მუშა: „მისცა იგი ქუეყანის-მოქმედთა“ DE,—„მისცა იგი მოქმედთა“ C, **მრ. 12,1**; „განვაბნიო შენგან ქუეყანის-მოქმედი და ნაყოფი მისი“ I, **იერემ. 51,23**; „მშრომელისა მის ქუეყანის-მოქმედისაჲ ჯერ-არს პირველად ნაყოფის გამოღებაჲ“ **II ტიმ. 2,6.** იხ. მოქმედი.

**ქუეყანის-მშრომელ-ი** მიწის მუშა: „ამის მამაჲ ქუეყანის-მშრომელი იყო“ **საკ. წიგ. II 92,15.** იხ. მშრომელი.

**ქუეყანის-საზომელ-ი** მიწის-საზომი: „აქუნდა ჴელთა მისთა საბელი ქუეყანის-საზომელი“ O, **ზაქ. 2,1.** იხ. საზომელი.

**ქუეყანის-საქმარ-ი** (-საქმრისა) «ქუეყანის-მოქმედება»: „უმჯობეს არს... კაცი, რომელსა გონიერებაჲ აქუნდეს ქუეყანის-საქმრისა“ O,—„უმჯობეს არს... კაცი, მქონებელი გონიერებისა ქუეყანის-მოქმედებისა“ pb., **იგ. სოლ. 24,5.** იხ. საქმარი.

**ქუეყანის-საქმე** მიწის მოქმედება: „ქუეყანის-საქმესა მოყუარე იყო“ M, **II ნშტ. 26,10.** იხ. საქმე.

**ქუეყნიერ-ი, ქუეყანიერ-ი** «ქუეყანისა», მიწიერი: „უკუეთუ ქუეყნიერი ესე სახლი ჩუენი ჴორცისაჲ დაირღუეს“ pb.,—„უკუეთუ ქუეყანისა ესე სახლი, საყოფელი ჩუენი, დაირღუეს“ Q **II კორ. 5,1**; „ადამ გამოითარგმანების ქუეყანიერი“ **გრ. ნოს.-კაც. აგებ. 195,16.** იხ. ქუეყანა.

**ქუეშე** ქვეშ: „ვიდრემდე დავსხნე მტერნი შენნი ქუეშე ფერჴთა შენთა“ **საქ. მოც. 2,35**; „ცხედარსა ქუეშე შედგიან“ **ლ. 8,16**; „დაჯდა მას ქუეშე აჩრდილსა“ **იონა 4,5**; „რომელნი იყვნეს ჴელმწიფებასა ქუეშე მისსა“ **ფლკტ. 135, 17**; „დასდეგით ქუეშე მთისა“ G, **II შჯ. 4,11.**

**ქუეშე კერძო** ქვევითკენ, ძირს: „ძირი მისი ქუეშე კერძო“ I, **ამოს 2,9.** იხ. ქუე.

**ქუეშეთ** ქვეშ, ქვევით: „ქუეშეთ ჩუენსა არიან იგინი“ **მ. ცხ. 88r.** იხ. ქუეშე.

**ქუეშემყოფ-ი** მორჩილი: „მიჰსცა მის ქუეშემყოფთა მათ საიდუმლოჲ“ O, **სიბრძ. სოლ. 14,15.** იხ. მყოფი.

**ქუეშესადგმელ-ი** შესაყენებელი, საყრდენი: „მისაყოფელი მისი და ქუეშესადგმელები მისი ოქროჲსაგან წმიდისა ჰქმნე“ O, **გამოსლ. 25,38.** იხ. სადგმელი.

**ქუეწარმავალ-ი** «ქუეწარმძურომი», «ქუეწარმძრომელი»: „ყოველივე ქუეწარმავალი, რომელი ძურების პირსა ზედა ქუეყანისასა“ O,—„ყოველი ქუჱწარმძურომი, რომელი ძურების ქუეყანასა ზედა“ G, **ლევიტ. 11,41**; „მსგავსებასა ყოვლისა ქუეწარმავალისასა, რომელი ვალს ქუეყანასა ზედა“ G,—„მსგავსად ყოვლისავე ქუეწარმძრომელისა, რომელი ძურების პირსა ზედა ქუეყანისასა“ M, **II შჯ. 4,18**; „შეჰამნენ იგინი... ქუეწარმავალთა ქუეყანისათა“ O, **ოვსე 2,12**; „ლაკუასა, სავსესა წყლითა, შთავარდა მცირე თაგჳ, გინა სხუაჲ რაჲმე ქუეწარმავალთაგანი“ **მ. სწ. 55,21.**

**ქუეწარმძურომ-ი** «ქუეწარმავალი»: „ყოველი ქუეწარმძურომი, რომელი ძურების ქუეყანასა ზედა“ G,—„ყოველივე ქუეწარმავალი, რომელი ძურების პირსა ზედა ქუეყანისასა“ O, **ლევიტ. 11,41.** იხ. წარმძურომი.

**ქუეწარმძურომელ-ი, ქუეწარმძრომელ-ი,** მხოხავი, «ქუეწარმავალი»; საპყარი, კუტი: „ყოველთა შორის ქუეწარმძურომელთა, რომელნი ძურებიან ქუეყანასა ზედა“ G,—„ყოველთა შოვრის ქუეწარმავალთა, რომელნი არიან ქუეყანასა ზედა“ O, **ლევიტ. 11,42**; „ჰყვანდა მათ თანა მკელობელები და ბრმები, ყრუნი და ქუეწარმძრომელნი“ C, **მთ. 15,30.** იხ. წარმძურომელი/წარმძრომელი.

**ქუჱთ** იხ. ქუეით.

**ქუთორა** იხ. ქოთარეთი.

**ქულბაგ-ი** დუქანი: „ხუარბლის ვაჭართა დაჰჭშნეს კარნი ქულბაგთა მათთანი და განაძნელეს იფქლი გლახაკთათჳს“ **მ. სწ. 64,13**; „იყო.... ესე ქულბაგსა შინა მეღჳნისასა... უზავებნ ღჳნოსა და ასუამნ“ **X 350v.** იხ. მექულბაგე.

**[ქუმა]** წებება, აკვრა: იხ. დაქუმა, მოქუმა, საქუმელი.

**ქუმა** იხ. აღმოქუმა, ა(ღ)მქუმელი, ა(ღ)ქუმა, განქუმა, მიქუმა, მუცელქუმული, წარქუმა.

**ქუნდაქარ-ი** იხ. ქონდაქარი.

**ქურივ-ი** ქვრივი: „შეშჭამენ სახლებსა ქურივთასა“ **ლ. 20,47**; „ვიტყჳ უქორწინებელთა მათ და ქურივთა“ **I კორ. 7,8**; „ქურივ ვარ და გლახაკ“ **ფლკტ. 147,13.** იხ. დაქურივება, საქურიო.

**ქურივობა, ქურიობა, ქურივება** სიქვრივე, დაქვრივება: „მისცა სახლი ქურივობისა საყოფელად მისა“ M, **რუთ 2,1**; „ჯდა თამარ ქურივობით“ O, **II მეფ. 13,20**; „ემოსა სამოსელი ქურიობისაჲ“ O, **ივდ. 8,5**; „ვგოდებ ქურიობასა ჩემსა“ **ლშობ. 184,21**. იხ. ქურივი.

**ქურუმ-ი** კერპების მსახური, მოგვი: „სადა უკუმევდეს საკუმეველსა ქურუმნი“ O, **IV მფ. 23,8**; „დაადგინნა თავისა თჳსისა ქურუმნი მაღალთანი და კერპთანი“ M, **II ნშტ. 11,15**; „ჰმსახურებდეს ქურუმნი იგი“ **ფლპ. მოც. 4,26**; „უკუეთუმცა არა ქურუმნი იგი და გრძნეულნი უმეცარ ქმნულ იყვნეს ჩუენებასა მას ნაბუქოდონოსორისსა“ **გრ. ნოს.-კაც. აგებ. 173,12**.

**ქურქუმა** crocus, crocum: **ქება 4,14***.

**ქურციკ-ი** caprea, dorcas: „ჰამდენ მას, ვითარ ქურციკსა ანუ ირემსა“ G, **II შჯ. 12,15**; „მსგავს არს ძმისწული ჩემი ქურციკსა და ნუკრსა ირმისასა“ O, **ქება 2,9**; „რაჲთა განერე, ვითარცა ქურციკი საბრჯესა“ O, **იგ. სოლ. 6,5**; „ქურციკი ივლტინ ვეფხისაგან“ **მ. სწ. 151,8**.

**ქურცინ-ი** mustela: „არაწმიდა არს ქუეწარმავალთაგანი, რომელნი ძურებიან ქუეყანასა ზედა: ქურცინი და თაგჳ“ O, **ლევიტ. 11,29**. შდრ. თაგუ-ქურცინი.

**ქუსეტ-ი** intestinum: „მოიღონ... ცმელი იგი, გარდაბურვილი ქუსეტსა“ O, **ლევიტ. 3,3**; „არა ცუდად იქმნა ცხოველთათჳს, რომელთა აქუს სტომაქებ და იჯუანჩებ და ქუსეტებ“ **ბ. კეს.-ექუს. დღ. 131,18**.

**ქუსვა** მოსხმა: „იცის... ქუსვაჲ ძოწეულითა, იაკინთითა და ბისონითა მეწამულითა“ **II ნშტ. 2,14**. იხ. შექუსვა.

**ქუსლ-ი** calx, calcaneus, planta pedis: „პოოს გუელმან შიშუელი ქუსლი მისი“ **ი. ოქრ.-უძღ. შვილ. 67**.

**ქუქუნ-ი** ქაქუნი (საბა): „მიექეც შენ ქალდეველთა, რომელთაჲ ვითარცა ვირთაჲ არს სხეულები მათი და ქუქუნი ცხენთანი, ვითარცა ქუქუნი მათნი“ I, **ეზეკ. 23,20**.

**ქუხილ-ი** ქუხება, ყვირილი, ხმა: „ქუხდა უფალი უცხოთესლთა მათ ზედა ჴმითა კრჩხიალებისაჲთა“ O, **I მფ. 7,10**; „იქუხოს ჴმითა რისხვისა მისისაჲთა“ M, **იობ 37,4**. „ჴმითა **ქუხილისა** შენისაჲთა შეძრწუნდიან“ **ფს. 103,7**; „დაჰსდვა მათ სახელები ბანერეგეს, რომელ არს ძენი ქუხილისანი“ **მრ. 3,17**; „ქუხილის წინა ისწრაფის ელვამან“ O, **ზირ. 35,13**; „იყო ქუხილი ზეცით და წჳმაჲ სასტიკი“ **ანდ.-ანატ. 227,27**.

**ქჳრნობა, ქურნობა,** «შეჭჳვილი», ჭიხვინი: „კაცად-კაცადი ცოლისა მიმართ მოყუსისა თჳსისა იქჳრნობდა (ქურნობდა O)“ I,—„თითოეული ცოლსა მოყუსისა თჳსისასა შეჰჭჳოდა“ pb., **იერემ. 5,8**.

**ქჳშა, მქჳშა** ქვიშა: „აღაშენა სახლი თჳსი ქჳშასა (მქჳშასა C) ზედა“ **მთ. 7,26**; „მქჳშაჲ ზღჳსაჲ და წუეთი წჳმისაჲ... ვინ აღრაცხოს?“ O, **ზირ. 1,2**.

**ქჳშოვან-ი, მქჳშოვან-ი** ქვიშიანი: „წარვიდა... ადგილსა ქჳშოვანსა“ **რიფს. 174,4**; „ვითარცა აღმართი მქჳშოვანი ფერჴთა მოხუცებულისათა, ეგრეცა დედაკაცი ცხარი ქმრისა მშჳდისა თანა“ O, **ზირ. 25,27**. იხ. ქჳშა.

* წყარო ფანქრითაა მიწერილი (რედ.).

**[ქშუვა]** იხ. განქშუვა.

**ქცევა** «სლვა», «მიმოსლვა», «გარდაქცევა», «ყოფა», მობრუნება, შეცვლა, «დასადგურება», «მოთხვა», ცხოვრება, «მყოფება»: „იქცევინ სამოთხესა ქმრისა თჳსისასა“ I,—„იმოთხავნ სამოთხესა მას ქმრისა თჳსისასა“ O, **დან. 13,7**. „აღილე ცხედარი შენი და იქცეოდე (ვიდოდე DE)“ C, **ი. 5,12**; „იქცეოდა (მიმოვიდოდა Ꮭ) და ახარებდა ყოველსა მას ქალაქებსა“ **საქ. მოც. 8,40**; „უქციო გული მთავართაჲ მათ“ B,—„გარდავაქცინე გულნი მთავართანი“ A, **სბსტ. 139,15**; „იქცეოდა (იყო C) მუნ“ **მთ. 21,17**; „ვიქცეოდეთ დაბათა შინა“ M,—„ვიყოფვოდით დაბნებსა“ O, **ქება 7,11**; „ვითარცა იქცეოდა იგი ტაძარსა მას შინა“ DE,—„სამღდელოსა შინა ვითარ ვიდოდა“ C, **მრ. 11,27**; „რაჲთა იქცეოდით თქუენ ღირსად ღმრთისა“ Q,—„რაჲთა ხჳდოდით თქუენ ღირსად ღმრთისა“ pb., **I თეს. 2,12**; „იქცეოდე ამას ღამესა“ M,—„დაისადგურე ღამე“ G, **რუთ 3,13**; „იქცეოდა იესუ ტაძარსა მას და სტოასა სოლომონისსა“ **ი. 10,23**; „ვითარცა კარი რაჲ იქცევინ კორხიმლსა ზედა“ O, **იგ. სოლ. 26,14**; „შიშუელი ვიქცეოდე ოცდაათ წელ“ **მრკ. 249,10**; „იქცევიან და ეძიებენ“ O, **სიბრძ. სოლ. 13,7**; „უქცია სახელი მისი იოვაკიმ“ M, **II ნშტ. 36,4**; „აქციეს აფრაჲ“ **ანდ.-ანატ. 234,2**; „იქცევინ შიშუელი დღეთა ზამთრისათა“ **ფლპ. მოც. 7,43**; „იქცეოდა უზომოჲთა მოღუაწებითა“ **მ. ცხ. 278r**; „ფრიად უხუეჭად იქცეოდეს“ **ნრს. 76,27**; „გულმან კაცისამან უქციის ფერი კაცისაჲ პირისა“ O, **ზირ. 13,31**. „გარეშე ბანაკისა იყოს **ქცევაჲ** მისი“ G,—„გარეშე ბანაკსა მას იყოს მყოფებაჲ მისი“ pb., **ლევიტ. 13,46**; „განიშუენებდინ ღირსებით ქცევასა მას თქუენსა“ **განს. ი. 198,20**; „ნუ იყოფინ ჩუენდა... ქცევაჲ სამართლისაჲ“ M, **იობ 34,10**.

**ქცევით-ი:** „შეწყნარებად ქცევითთა სიტყუათა“ O, **იგ. სოლ. 1,3**. იხ. ქცევა.

**ქცეულ-ი** «გულარძნილი», «დრკუ», მობრუნებული: „ვიდოდი... გულის-წყრომითა ქცეულითა (გულარძნილითა pb.)“ G, **ლევიტ. 26,24**. „უკუეთუ ამათსა შემდგომად ხჳდოდით ქცეულად“ G,—„უკუეთუ ამისა შემდგომად ხჳდოდითღა თქუენ დრკუდ“ pb., **ლევიტ. 26,21**; „საქმენი შენნი სირცხჳლეულნი კუალად ქცეულ არიან შენდავე“ **მ. სწ. 183,11**.

**ქცეულად** «დრკუდ», «გულარძნილად», მრუდედ: „უკუეთუ ამათსა შემდგომად ხჳდოდით ქცეულად (დრკუდ pb.“) G, **ლევიტ. 26,21**; „ხჳდოდით ქცეულად (გულარძნილად pb.)“, **ლევიტ. 26,23**. იხ. აღქცევა, ბრუქცეულება, განქცევა(-ული), გარდამაქცეველი, გარდაქცევა(-ული), გარდაქცეულად, გარე-მიქცევა, გარე-მოქცევა, მისაქცეველი, გარეუკუნ-ქცევა, გარექცეული, გარე-შექცევა, გარე-წარქცევა, გუერდქცეული, დამოქცევა, დაქცევა, ზურგის-შექცევა, თავდამოქცევით, თავდაქცევით, თანა-ქცევა, იქცევისი, კეთილად-ქცევა, კუალად-ქცევა, მიმოქცევა, მიმოქცეულება, მიქცევა, მომაქცეველი, მომქცეველი, მოქცევა, მოქცეული, მუცელდაქცევით, საქციელი, უკუნქცევა, უქცეველად, შემოქცევა, შესაქცეველი, წარქცევა, წინაწარქცევა.

**ქცეულება:** „იცის ქცეულებაჲ სიტყუათაჲ და განჴსნაჲ იგავთაჲ“ O, **სიბრძ. სოლ. 8,8**. იხ. ქცევა(-ული).

„რაჲსა შეჰბღალეთ სისხლითა სამოსელი იგი ყუავილოვანი ტყუვილით?" იპ. რომ.-კურთხ. ისაკ და იაკ. 8,2. იხ. ყუავილი.

**[ყუავნება]** იხ. გამოყუავნება.

**ყუარება, ყუარობა:** „მიყუარს მამაჲ ჩემი" ი. 14,31; „უკუეთუმცა გიყუარდი მე, გიხაროდამცა" ი. 14,28; „ქმართა გიყუარდეთ ცოლნი თჳსნი" კოლ. 3,19; „სოფელიმცა თჳსთა ჰყუარობდა" ი. 15,19; „ჰყუარობდით მტერთა თქუენთა" მთ. 5,44; „მდიდარი ვინმე მყუარობს და მე მძულს" Ath.—12,112v. იხ. დიდების-მოყუარება, ეშმაკთ-საყუარელი, ვეცხლის-მოყუარება, ვეცხლის-სიყუარული, ვეცხლის-უყუარული, თავის-მოყუარე, კაცთ-მოყუარე, კაცთ-მოყუარება, კაცის-მოყუარე, მამლის-მოყუარე, მამლობის-მოყუარე, მართჳს-მოყუარე, მთავრობის-მოყუარება, მიყუარი, მიყუარობა, მოყუარება, მოყურობა/მოყურება, სათნოების-მოყუარე, საყუარელი, სიყუარული, შეყუარება.

**ყუდება** იხ. დასაყუდებულო, დაყუდება, მყუდრო/ყუდრო, სადაყუდებულო, საყუდარი, საყუდელი.

**ყუდრო, მყუდრო** წყნარი, მშვიდი: „რომელმან ოჴერი სული და განძჳნებული ყუდროდ მოაქციე" განხ. ი. 200,13; „ვითარცა ცხოვართა შორის, მშჳდთა და ყუდროთა" მარხ. და იონ. 108,16; „ვითარცა ყუდროსა ნავთსადგურსა მიევედრნიან" იპ. რომ.-კურთხ. მოხ. 176,4; „შე-რაჲ-მწუხრდის, სთქჳთ: ყუდრო იყოს, რამეთუ წითს ცაჲ" DE, მთ. 16,2; „ყუდრო არნ, ანუ ღელავნ" ფოკა 341v; „მივხედო, არამედ მდაბალსა მას და მყუდროსა" I, ეს. 66,2; „ხენი იძრვიედ ოდენ ნიავისაგან მყუდროჲსა" მ. სწ. 152,23; „არა არს მძაფრი წჳმაჲ მყუდროჲსა უმჯობეს" A—92,288. „რაჟამს დაემთხჳს **ყუდროდ** და დაწყნარებულად (ზღუაჲ) შემდგომად აღძრვისა მისისა" გრ. ნოს.-კაც. აგებ. 146,5. იხ. ყუდება.

**ყუდროება, მყუდროება** სიწყნარე, სიმშვიდე: „საქმენი შენნი ყუდროებით აღასრულენ" O, ზირ. 3,19; „იყო ყუდროება დიდ" მთ. 8,26; „მივიდე დაყუდებულთა ზედა ყუდროებით და დამკჳდრებულთა მშჳდობით" O, ეზეკ. 38,11; „არა შეიწყნარებს სიტყუათა სარწმუნოებისათა ყუდროებით" ბ. კეს.-ექუს. დღ. 135,1; „მყუდროებით იქმოდიან და თჳსსა პურსა ჭამდენ" II თეს. 3,12; „ნაყოფი სულისაჲ არს... მყუდროებაჲ, მარხვაჲ" გალ. 5,22; „უნდა მყუდროებით ცხორებაჲ" ი.-ე. 25,11. იხ. ყუდრო/მყუდრო.

**ყუედრება** «კდემა», მხილება, გინება, ძაძრახვა, შეურაცხყოფა: „რაჟამს... გაყუედრებდენ თქუენ (კაცთა)" ლ. 6,22; „აყუედრებს წინაწარმეტყუელი იგი" ს. გაბ.-მოც. ხაკ. 101,31; „აყუედრებდეს მას წყალთა მათ ზედა ცილობისათა" იპ. რომ.-კურთხ. მოხ. 148,6; „კაცსა უღმრთოსა შვილნი თჳსნი აყუედრებედ" O, ზირ. 41,10; „არა სადა ვინ მჴედარსა მტერთა მიერ წყლულებაჲ აყუედრის" მ. სწ. 108,19. „**ყუედრებანი** მაყუედრებელთა შენთანი დამეცნეს ჩემ ზედა" ჰრომ. 15,13; „ყუედრებაჲ მახლობელთა მისთაჲ მან არა მოიღოს" ფს. 14,3; „ნუ გეშინინ ყუედრებისაგან კაცთაჲსა" O, ეს. 51,7; „მესმა მე ყუედრებაჲ მრავალთაჲ" ფს. 30,14; „ჰქმენ ყუედრებაჲ მეფობისა ამის ჩემისაჲ" ფლკტ. 138,5; „ვინ-მე იტჳრთნეს... მრავალნი ყუედრებანი?" საკ. წიგნ. II 53,22; „რავდენნი... ყუედრებანი მოიწეოდეს მათ მიერ ჩუენ ზედა?" ი.-ე. 52,7; „სახელი ბოროტი, სირცხჳლი და ყუედრება დაგიმკჳდროს" pb.,— „სახელბოროტმან სირცხჳლი და კდემაჲ დაიმკჳდროს" O, ზირ. 6,1. იხ. მაყუედრებელი, საყუედრელი.

**ყუენა/ყვენა** იხ. დაყუენა, მოყუენა/მოყვენა, საყუენელი/ საყჳნელი.

**ყუერბ-ი** სამფეხი, ზედადგარი; ბოსტნის კვალი, მარგი (საბა): „თორნენი და ყუერბნი დაირღუედ" O, ლევიტ. 11,35; „მოვრწყო მტილები ჩემი და დავათრო ყუერბები ჩემი" O, ზირ. 24,42.

**ყუერბეულ-ი** იხ. ყურბეული.

**ყუილ-ი:** „მგელ იქმნა და მახლობელად დგა და ყუოდა" Sin.—11,325v. იხ. აღყუვლება.

**ყუნ-ი** ზავი: „აღთქუმაჲ აღუთქუეს, ყუნი დაისუეს, მონად დაემორჩილნეს ძეთა ისრაჱლისათა" O, II მფ. 10,19.

**ყურ-ი** სასმენელი; ჭურჭლის ხელმოსაკიდებელი: „ყური ისმენს გარეშეთა სიტყუათა და მისცემს ცნობასა გონებისასა" მ. სწ. 176,13; „რაჟამს ყურთა გესმეს" მთ. 10, 27; „ყურსა არა ესმა" I კორ. 2,9; „მოყავ ჩემდა ყური შენი" ფს. 30,3; „ეტყოდა ყურსა" ფლკტ. 142,35; „რომელსა ასხენ ყურნი სმენად, ესმოდენ" მთ. 11,15; „ყურნი მათნი დაუყრუვდენ" O, მიქ. 7,16; „დაისხენით სიტყუანი ესე ყურთა თქუენთა" ლ. 9,44; „მოადგა მათ (სფირიდებსა) ყურები" მ. ცხ. 387r. იხ. ღჳძლის-ყური.

**ყურისა მიპყრობა** ყურის-დაგდება: „ყური მიუპყრა ყოველმან მან ერმან სმენად" O, ნეემ. 8,3; „ყური მიუპყრა ვედრებასა მისსა" ვარ. 815.

**ყურისა მოყოფა** «ყურად-ხუმა»: „ყური მოყავ სიტყუათა პირისა ჩემისათა" C,—„ყურად-იხუენ სიტყუანი პირისა ჩემისანი" Ⴂ, ფს. 53,4.

**ყურის-ყურ:** „ჰრქუა მას ყურის-ყურ, რაჲთა არავის ესმეს" 358r*. იხ. ყური.

**ყურ-ი** ტანსაცმლის კალთის კუდი: „იყვნეს ოთხთავე ყურთა მის საბლარდნელისათა სადგმელნი ოქროქსოვილნი" პოვნა სტეფ. 658; „შეუპყრა ორკეცი სამოსლისა ყური ეპიფანეს და მოაპო იგი" საკ. წიგნ. II 110,30. იხ. საყური.

**ყურად-ხუმა** «სმენა», «ყურისა მოყოფა», გაგონება: „ყურად-იხუენით სიტყუანი ჩემნი" საქ. მოც. 2,14; „სიტყუანი ჩემნი ყურად-იხუენ" Ⴂ,—„სიტყუათა ჩემთა ისმინე" C, ფს. 5,2; „ყურად-იხუენ სიტყუანი პირისა ჩემისანი" Ⴓ,—„ყური მოყავ სიტყუათა პირისა ჩემისათა" C, ფს. 52,4.

**ყურბეულ-ი, ყუერბეულ-ი** პურის კვერი: „შესუარე სამი საწყაული სამინდოჲ და ქმენ ყურბეული" O, დაბ. 18,6; „ყურბეული ქრთილისაჲ ჭამე შენ იგი" O, ეზეკ. 4,12; „მიართუმიდეს ყოველნი... სარა — ყურბეულსა" ოქრ.-გურიტ. 230,30; „იქმოდეს მას ყუერბეულად" G, რიცხ. 11,8.

**ყურდაკუეთილ-ი** ყურმოჭრილი, «ყურკუეთილი»: „ცხოვარი ყურდაკუეთილი ანუ მოკლეკუდი საკლველ

* წყარო დასახელებული არ არის (რედ.).

ჰყვნე იგინი თავისა შენისა" G,—„ცხოვარი ყურკუეთილი, ანუ თუ კუდმოკლე საკლველად ჰყო თავისა შენისა" pb., **ლევიტ. 22,23.** იხ. დაკუეთილი.

**ყურდგელ-ი, ყურგდელ-ი** lepus: „კლდენი შესავედრებელად ყურგდელთა (ყურდგელთა Ղ)" Ꮯ, **ფს. 103,18;** „რომელნი სდევედ ყურდგელსა" **მ. ცხ. 201v;** „განრინებისათჳს თჳსისა (აქუს) ყურგდელსა (ყურდგელსა B) სიმალჱ" **გრ. ნოს.-კაც. აგებ. 152, 22.**

**ყურე, ყორე** «კუთხე», თემი, ქუჩა: „არა ხოლო თუ შენისა მაგისგან ყურისა ერთისა ერსა ვკრებთ" **პავლე მოც. 51,10;** „ყურესა რომელსამე განიცდიდეს, რომლისა იყო კიდჱ მისი" **საქ. მოც. 27,39;** „უმჯობჱს არს ყორესა ყოფაჲ ჰაერსა ქუეშე, ვიდრე მოპეტალებულთა სიცრუვით სახლთა შინა ზოგადსა შეგინებულსა" O,—„უმჯობჱს ცხოვრებაჲ კუთხესა შინა დაუბურველსა, ვიდრე-ღა განგოზილთა სიწროჲთა და სახლსა შინა საზოგადოსა" pb., **იგ. სოლ. 21,9;** „უმჯობეს არს ყოფაჲ ყორესა ერდოჲსასა" O, **იგ. სოლ. 25,24;** „შევიდა მუნ (სახლაკსა) შინა სიმწარითა სავსჱ და მიეყრდნა ყურესა ერთსა და... ტიროდა" **შუშ. II 28;** „განვედ ადრე უბანთა და ყურეთა ქალაქისათა" **ლ. 14,21.**

**[ყურვა]** იხ. გამოყურვა.

**ყურიმალ-ი** «ლაწჳ», «ყბა», maxilla, mala, gena: „გცეს თუ ვინმე მარჯუენესა ყურიმალსა (ლაწუსა C), მიუპყარ მას ერთკერძოჲცა" DE, **მთ. 5,39;** „დაასუა მანაჲ იგი ყურიმალსა მისსა M,—„შთაამაგრა მანაჲ ყბასა მისსა" G, **მსჯ. 4,21;** „კუალად ყურიმალსა სცა" **ი. მოც. 60,18.**

**ყურიმლის-ცემა** სილის გაწვნა: „მსახურთა მათ მოიყვანეს ყურიმლის-ცემად იგი" **მრ. 14,65;** „მივსცნე ღაწუნი ჩემნი ყურიმლის-ცემად O, **ეს. 50,6;** „თავს-იდევ ყურიმლის-ცემად" **გრ. ნაზ.-შობ. 306,25;** „იხილე ღაწუთა ჩემთა ყურიმლის-ცემაჲ" **ეპ. კჳპრ.-დაფლ. 99v.** იხ. ცემა.

**ყურის-ძირ-ი** ბიბილო, lubus: „გამოსტაცის მწყემსმან პირისაგან ლომისა... ყურის-ძირი" O, **ამოს 3,12.** იხ. ძირი.

**[ყურკუეთილ-ი]** ...

**ყურკუეთილ-ი** «ყურდაკუეთილი»: „ცხოვარი ყურკუეთილი, ანუ თუ კუდმოკლე საკლველად ჰყო თავისა შენისა" pb.,—„ცხოვარი ყურდაკუეთილი ანუ მოკლეკუდი საკლველებ ჰყვნე იგინი თავისა შენისა" G, **ლევიტ. 22,23.** იხ. კუეთა.

**ყურძენ-ი:** „მო-ნუ-ისთულიან ეკალთაგან ყურძენი" **მთ. 7,16;** „განრცხეს სისხლითა ყურძნისაჲთა სამოსელი თჳსი" **იპ. რომ.-კურთხ. ისაკ და იაკ. 70,1;** „ტევანი იყო ყურძნისაჲ გრძოჲთა მოღებულ მჳრითა თჳსითა" **იპ. რომ.-კურთხ. მოს. 122,1;** „მსგავს არს იგი ყურძენსა მწიფესა" **მ. ცხ. 78v.** იხ. მოყურძნა, საყურძენი, საყურძნე.

**ყურწარკუეთილ-ი** ყურმოჭრილი: „სარწმუნო იქმნა გერში მის ყურწარკუეთილისაჲ" **Ath.—11,84v.**

**[ყურჭუმ-ი]** იხ. მეყურჭუმე, მყურჭუმებელი.

**ყჳბარ-ი** «კარაბა», კოკა: „მოიგე შენდად ყჳბარი ერთი, ქმნული მეკეცისაჲ" I, **იერემ. 19,1;** „შეჰმუსრო ყჳბარი იგი წინაშე თუალთა მათ კაცთასა" O,—„შეჰმუსრო კარაბა წინაშე თუალებსა კაცთა, გამოსრულთასა შენ თანა" pb., **იერემ. 19,10.**

**ყჳთელ-ი** ყვითელი: „ყჳთელი და კუერცხის-გული, შავი" **მსკ. 58,14;** „ამისი ხატი შუენიერ და ფეროვან, ხოლო იოვანესი ფერი ყჳთელ" **Ath.—11,208r.** იხ. დაყჳთლებული, სიყჳთლე.

**ყჳნვა** იხ. განყჳნვა, დაყჳნვა, წუერყჳნული.

**ყჳრება** «დაბერვა», დაძახება: „იყოს, ვითარცა აყჳრნეთ საყჳრნი" G, **ისუ ნ. 6,8;** „ვითარცა აყჳრნეთ საყჳრნი" G,—„ვითარცა დაჰბეროთ ნესტუსა მას" M, **ისუ ნ. 6,8.**

**ყჳრილ-ი:** „ლეკუნი ლომთანი ყჳრიედ ტაცებად" **ფს. 103, 21;** „ყჳროდეთ მთანი" I, **ეს. 44,23;** „ვითა ჭარი ყჳროდის" **მ. ცხ. 32r;** „ყჳრიდ იწყის (ავთოლოფოსმან)" **ფიზ. III 22;** „ილრჭენდა კბილთა მისთა (ლომი) ყჳრილითა მძჳნვარებისა მისისაჲთა" **H—341,412.** იხ. მყჳრალი, საყჳრი.

**[ყჳრტ]** იხ. მყჳრტე, სიმყჳრტე.

**ყშირ-ი** იხ. ჴშირი.

# შ

**შინ** ქართული ანბნის 27-ე ასო, რიცხვითი მნიშვნელობა—300.

**შაბათ-ი, შაფათ-ი** კვირის მე-7 დღე; კვირა, შვიდეული: „განიკურნებოდეთ... ნუ დღესა შაბათსა (შაფათსა C)" **ლ. 13,14;** „იყო დიდ დღე იგი მის შაფათისაჲ (შაბათისაჲ DE)" **ი. 19,31;** „რომელი არს მახლობელ იერუსალჱმსა შაბათის გზა ოდენ" **საქ. მოც. 1,12;** „ვითარცა გუაუწყებს სახელი შაბათისაჲ, რ̃ განსუენებად ითარგმანების" **A—92,330;** „შჳდეული უკუე დღეთაჲ იქმს შაბათსა" **A—92,331.** იხ. ერთშაბათი, ოთხშაბათი, ორშაბათი, საშაბათო, ხუთშაბათი.

**შაბათობა:** „შაბათობდა ერი იგი დღესა მას მეშჳდესა" O, **გამოსლ. 16,30;** „იშაბათენით შაბათნი თქუენნი" G, **ლევიტ. 23,31.** „შეიწყნარის ქუეყანამან შაბათი თჳსი **შაბათობად**" M, **II ნშტ. 36,21;** „და-სამე-აკლდების შაბათობაჲ იგი ერსა ღმრთისასა" **ჰებრ. 4,9.** იხ. შაბათი.

**შავ-ი:** „შავ ვარ და შუენიერ" O, **ქება 1,4;** „თმაჲ შავი აღმოჴდა" G, **ლევიტ. 13,37;** „შავი ვინმე ჰინდოჲ" **მ. ცხ. 131r.** იხ. დაშავება, მოშავე, სიშავე.

**შალვა, შლა** რევა: „მას შინა იშლებიან და იქცევიან" **მ. ცხ. 78v;** „ნავსა შინა მყოფთა, რომელთა გული ეშლების" **A—92,270.** „შეგიშალოს გონებაჲ გულისა **შალვითა**" **მ. სწ. 159,16;** „ვისნი არიან შალვანი გულისანი?" **H—2251,284r.** იხ. აღშალვა, აღშლა, დაშალვა, მშლელი, შეშალვა.

**შალილ-ი** ლეში, მძორი: „თუალნი იგი გარდამოექცეს ტირილითა მით ვითარცა შალილნი" **წწტყ. 107, (იგ.).**

**შამ-ი:** „დაიპყრეს ყოველი ქუეყანაჲ შამისაჲ" **H — 341, 624.**

**შამბ-ი:** „პოვა იგი შამბსა მას შინა" **მ. ცხ. 248v.**

**შამბოან-ი:** „ივლტოდა იგი მინდორსა შამბოანსა" მ. ცხ. 248v; „დაჯდა იგი შორს შამბოანსა მას შინა" მ. ცხ. 346v. იხ. შამბი.

**შამფურ-ი:** „შამფურთა განჴურვებულთა მიპყრობად ზურგად მისსა" Sin.—11,47v; „განაჴურვენით შამფურნი და უგუმირეთ გუერდთა მისთა" Sin.—11,286v.

**შანთ-ი** გახურებული რკინა, მეხი; «წუეთი»; ნატეხი: „გამოსცჳვიან შანთნი ცეცხლისანი" M, იობ 41,10; „მჭედელი ოდეს გასჭედდეს შანთსა რკინისასა" მ. ცხ. 284v; „განვლის მან... შანთნი ცუარისანი" H—341,784; „ვინ არს, რომელმან შვნა შანთნი ცუარისანი?" O,—„ვინ არს მშობელი წუეთისა და ცუარისა?" pb., იობ 38,28; „დამბადებელსა ყოველთასა დაუსაბამოსა თანა იყო ნივთი იგი დაუსაბამოჲ,—ვითარ იგი იტყოდა ბოროტი იგი მანინ,—და მოიღებდა შანთსა მას ნივთისასა და ჰყოფდა წინააღდგომად ღმრთისა" გრ. ნოხ.-კაც. აგებ. 200,10.

**შანთ-ი** «ქანქარი»: „წარმოუდგინეს მას ერთი თანამდები ბევრისა შანთისაჲ (ქანქრისაჲ C)" მთ. 18,24; „აღუთქუმიდა მათდა მიცემად შანთისა დრაჰკნისასა სამათასსა" H—341,756.

**შანთეულ-ი** «წიდა»: „მარილი და ქჳშაჲ და შანთეული რკინისაჲ უადვილჱს არს ტჳრთვად, ვიდრეღა არა კაცი უგუნური" O,—„ქჳშა და მარილი და წიდა რკინისა უსუბუქეს ტჳრთვად, ვიდრე კაცისა უმეცარისა" pb., ზირ. 22,18. იხ. შანთი.

**შარავანდ-ი** გვირგვინი: „შარავანდი შეაბან" O, I ეზრა 3,6; „დაადგნა შარავანდნი სადედოფლონი თავსა მისსა" O, ესთ. 2,17; „გჳრგჳნი ედგა ოქროჲსაჲ და შარავანდად იყო ზეზისაჲ და ძოწეულისაჲ" O, ესთ. 8,15; „მიხეთქნა შარავანდნი იგი თავისაგან მისისა" ფლკტ. 139,13; „შარავანდნი ებნეს თავსა მათსა" ვარ. 820; „შარავანდნი შეიბნა ნაქორდან, ძმან მისმან, მის წილ" I, ეს. 37,38. იხ. საშარავანდედო, საშარავანდო.

**შარავანდდადგმულ-ი** გვირგვინოსანი: „ვითარცა მეფჱ, შარავანდდადგმული ასპარეზსა" O, ქება 7,5. იხ. დადგმული.

**შარავანდედ-ი** მეფე გვირგვინოსანი: „თქუენ და შარავანდედი თქუენი წარსწყმდეთ" O, I მეფ. 12,25; „შარავანდედისა წინაშე ნუ აუცნებ სიბრძნესა" O, ზირ. 7,5; „ვითარცა წესი არნ შარავანდედთაჲ" რიფს. 163,25. იხ. შარავანდი.

**შარავანდედება, შარავანდედობა** სამეფო; მეფობა: „განგაბნიოს შენ უფალმან ყოველთა შორის შარავანდედებათა" M, II შჯ. 28,25; „ყოველი შარავანდედობაჲ ქუეყანისაჲ მომცა მე უფალმან" O, II ეზრა 1,2; „ესე ყოველნი მღდელნი იყვნეს შარავანდედებასა მას დარელ მეფისასა" O, ნეემ. 12,22; „შენდა წეს არს შარავანდედობაჲ" ფლკტ. 137,24. იხ. შარავანდედი.

**შარშა** შარშან: „ოცდაშჳდი წელი გასრულდა მაგისი შარშა" Sin.—11,39v.

**შატროვან-ი** «ნაქსოი»: „ვიხილე ტყუენვასა მას შინა შატროვანი ერთი ჭრელი" M, — „ვიხილე ნატყუენავსა შინა ნაქსოი ჭრელი" G, ისუ 6. 7,21.

**შაფირ-ი** sapphirus: „სარტყელი შაფირისაჲ წელთა მისთა" O, ეზეკ. 9,2.

**შაშუ:** „სხუანიცა არიან მრავალნი სიმრავლის-მოყუარენი, ვითარცა სახედ ტრედნი და მწერონი და შაშუნი და კაკაბნი" ბ. კეს.-ექუს. დღ. 112,2.

**შაშუვალ** იხ. საშუვალ.

**შდობა, შთობა** იხ. დამშთვარი, დაშდობა, დაშთობა, შეშთობა, შეშდობა.

**შდომა, შთომა** იხ. დაშდომა, დაშთომა, ნეშტი.

**შდუნება** იხ. დაშდუნება; შდრ. შთინება.

**შე-:** „მპარავნი შე და გამოკრბებიან" მ. სწ. 148,26.

**შეახლება** დაახლოება, მიდგმა, «შეყოფა»: „ყოველი იგი ერი ეძიებდა შეახლებად მისა" ლ. 6,19; „რაჲსა ესოდენ შეეახლენით ზღუდესა მის ქალაქისასა?" O, II მეფ. 11,20; „ვაჲ, რომელთა შეეახლონ სახლი სახლსა" O,—„ვაჲ, რომელნი შეაყოფენ სახლსა სახლისა მიმართ" pb., ეს. 5,8. „რომელ **შეახლებულ** ხართ უფალსა, ღმერთსა თქუენსა, სცხონდეთ" M, II შჯ. 4,4.

**შებაყლებულ-ი:** „გუამნი ნუკეულნი, შებაყლებულნი გულის-თქუმათაგან ვნებისათა" მ. სწ. 280,18.

**შებერვა** «გამოდნობა»; შებუშტება: „შებერონ ერთად ვეცხლი იგი, რომელ შეწირულ არს" O, IV მეფ. 22,4; „ნაცილად შებერა და არა არს სულ მათ თანა" O,—„ნაცილად გამოადნვეს, არა არს სული მათ შორის" pb., იერემ. 51,17; „შეჰბერავნ პირსა მისსა" H—622,21r. „ძელი, მაღნარისაგან მოკუეთილი, ქმნული ხუროჲსაჲ და **შებერილი** ოქროჲთა, და ვეცხლითა შემკობილ არიან" O,—„მოკუეთილი მაღნარით, ქმნილი ხუროჲსა, და გამონადნობი ვეცხლითა და ოქროჲთა შემკულნი არიან" pb., იერემ. 10,4; „დაჴსნაჲ მისი მსგავს არს თუალსა მას შებერულსა, რომელი ჟამსა წჳმისასა იხილვის წყალთა ზედა მყის და მუნქუესვე დაშრტის" გრ. ნოხ.-კაც. აგებ. 187,3. იხ. ბერვა.

**შებეჭდვა** დაბეჭდვა, ბეჭდის დასმა: „დაწერნეს სიტყუანი თჳსნი და შეჰბეჭდეს და დადვეს სასთუნლით კერძო დარელ მეფისა" O, I ეზრა 3,7; „შეიბეჭდა თავი თჳსი" მ. ცხ. 403r. იხ. ბეჭედი.

**შებილწება** «შეგინება»: „მღდელი და წინაწარმეტყუელი შეიბილწნეს" O, იერემ. 23,11; „შეაბილწეთ სახლი ეგე" O,—„შეაგინეთ სახლი" pb., ეზეკ. 9,7; „არა შეაბილწოს სულმყრალმან მან მზაკუვარმან სარეცელი ანდრიანესი" ანდ.-ანატ. 231,24; „ნუ შეაბილწებ უბიწოსა მას ტრედსა შენსა" ფოკა 344r; „რომელმანმცა შეუძლო მას შებილწებად" C,—„რომელმანმცა შეაგინა იგი" DE, მრ. 7,15; „შეიბილწნეს საქმითა მათითა" Ꮯ,—„შეიგინა საქმითა მათითა" Ꮮ, ფს. 105,39; „შეიბილწებოდა სიწმიდჱ ჰაერისაჲ" Sin.—11,223v. იხ. ბილწება; შემაბილწებელი.

**შებმა** «შერტყმა», შეკვრა, ჩამოკიდება, «მიცემა», დაწესება; არსებობა, მყოფება: „შეიბა იგი ბარკალთა ქუეშე ბარკლისა მარჯუენისა მისისასა" M,—„შეირტყა იგი ქუეშეთ მოსასხმელისა თეძოსა ზედა თჳსსა მარჯუენესა" G, მსჯ. 3,16; „აპაურთა მისთა არა შეება" O, ზირ. 28,28;

„რომელმან-იგი შეაბნის ქარნი ეტლად“ **ხ. გაბ.-დაჯდ. 133,4;** „შეიბენ იგინი ყელსა შენსა“ **O, იგ. სოლ. 3,3;** „უკუეთუ შეაბა კარი სახლსა შენსა“ **მ. ცხ. 263r;** „შეაბა მას როჭიკი მარადის“ **O,—**„ჭამადი მისი, ჭამადი მიმდემადი, მიეცემოდა“ **pb., იერემ. 52,34;** „შეაბს მას სიტყუაჲ ცოდვისაჲ“ **O, ზირ. 23,17.** იხ. ბმა.

**შებმის-ყოფა** «გარე-მოხუევა», «პყრობა», ხელის-მოკიდება, შეჭიდება: „შებმა-უყო ელისე სამოსელსა მისსა“ **O, IV მფ. 2,12;** „შებმა-უყო სამსონ ორთა მათ სუეტთა“ **M,—**„გარე-მოეხჳა სამფსონი ორთა სუეტთა სახლისათა“ **G, მსჯ. 16,29;** „აღვჴდე ფინიკსა ამას და შებმა-უყო სიმაღლესა მისსა“ **O,—**„აღვიდე ფინიკსა და ვიპყრა სიმაღლე მისი“ **M. ქება 7,8;** „შებმა-უყო თმათა მისთა“ **ფლპ. მოც. 4,6.** იხ. ყოფა.

**შებნევა** შეყრა, ჩაყრა: „შევაბნიე ცეცხლსა“ **O, გამოსლ. 32,24.** „უბრძანა **შებნევაჲ** ყოველთა მათ მღდელთა და დიაკონთა ქალაქისათაჲ“ **H—341,727.** იხ. ბნევა.

**შებნელება** ოდნავ დაბნელება: „ვითარცა შებნელდის, გამოვიდიან თჳსთა სენაკთაგან“ **ი.-ე. 31,27.** იხ. ბნელება.

**შებორკილება** «კრულ-ყოფა», «დაბორკილება»: „შებორკილა იგი“ **DE,—**„კრულ-იყო იგი“ **C, მრ. 6,17;** „შებორკილიან იგი ჯაჭჳთა“ **ლ. 8,29;** „შებორკილეს ბორკილითა“ **M, II ნშტ. 33,11.** „ბრძანა **შებორკილებაჲ** მათი ჭელითა და ფერჴითა“ **H—341,483;** „არცალა ჯაჭუებითა ვის ჭელ-ეწიფა შებორკილებად იგი“ **მრ. 5,3.**

**შებორკილებულ-ი** «დაბორკილებული», «პყრობილი»: „შევედინ შენ წინაშე სულთქუმაჲ შებორკილებულთაჲ (დაბორკილებულთაჲ Ꞇ)“ **Ꞁ, ფს. 78,11;** „შებორკილებულ იყო იგი ბრძანებითა შემოქმედისა თჳსისაჲთა“ **ბ. კეს-ექუს. დღ. 56,25;** „რაჲთა შეისმინოს სულთქუმაჲ შებორკილებულთაჲ“ **Ꞁ,—**„რაჲთა შეისმინოს ლოცვაჲ პყრობილთა მისთაჲ“ **Ꞇ, ფს. 101,21.** იხ. ბორკილი.

**შებორროტება** გატანჯვა, დასჯა; დანაყვა, დათელვა: „შევბორროტენ და დავმდაბლდი ვიდრე ფრიად“ **Ꞁ, ფს. 37,9;** „მეყს **შებორროტებაჲ** ვითარ შესწყდნის“ **ოქრ.-მარხ. და იონ. 109,13.** იხ. ბორროტება.

**შებორცუებულ-ი** «ძნეული»: „მჭმეელნი აჭამებდით მას შებორცუებულთაგან“ **G,—**„გარდადებული გარდადევით იგი ძნეულად“ **pb., რუთ 2,16.**

**შებრატნვა** შეკვრა: „სხუასა რასმე კეთილსა შეიბრატნო და შეიხჳო“ **ფიზ. III 46.** „რამეთუ... შებრატნილ არიან და დგან“ **ფიზ. 3,25.** იხ. ბრატნვა.

**შებრკოლება** შეფერხება, დაშლა; დაგორება, წაქცევა: „ისინი შებრკოლდეს და დაეცნეს“ **ფს. 19,9;** „არა თუ განწვალებამან გზისამან, არამედ უდებებამან იგი შეაბრკოლნა“ **ოქრ.-პეტრე და ელია 311;** „შეჰბრკოლდეს იგინი ლოდსა მას დაბრკოლებისასა“ **ჰრომ. 9,32;** „შებრკოლდებიან სლვანი მათნი“ **მ. სწ. 198,22.** „იგი იქმნა... ლოდი **შებრკოლებისაჲ** და კლდჱ საცთურისაჲ“ **I პეტრე 2,7.** იხ. ბრკოლება, შესაბრკოლებელი.

**შებრკუმობა** დაბრკოლება, შეცდენა, წასხლეტა: „არა შემიბრკუმენ სლვანი ჩემნი“ **ფს. 16,5;** „შეუბრკუმობ, რომელნი ვიდოდიან გზასა ცხორებისასა“ **მ. ცხ. 403r;** „შეუბრკუმა მსახურსა მას და დაეცა იგი სიძვითა“ **მ. ცხ. 412v;** „ნუუკუე შეუბრკუმა, რაჲთა დაეცნენ“ **ჰრომ. 11,11;** „შეუბრკუმა მას და შთამოიჭრა ქუეყანად და აღმოვარდა ფერჴი მისი“ **ლიმ. 101,28.** იხ. ბრკუმა.

**შებრძჳლება, შებრძჳნება** შერთვა; შეხორცება: „უკუეთუ იგი გულძჳრ არს შენთჳს, ნუ დაუტევებ, ვიდრემდის კუალად შეაბრძჳლო ასოჲ ასოსავე შენსა“ **მ. სწ. 85,28;** „შეაბრძჳნო ეზოები იგი ურთიერთას კარშიკებითა მით“ **O, გამოსლ. 26,6;** „სასოებაჲ აქუს-ღა უკუე მოგებად და შებრძჳნებად ასოჲ იგი მოკუეთილი ასოთავე თჳსთა“ **მ. სწ. 114,26.ხ.** ბრძჳნება.

**შებრძჳნვა** საფლავის ქვა, ძეგლი, გოდოლი: „აღასრულა სიმაღლჱ იგი შებრძჳნვით“ **O, III მფ. 2,35.**

**შებუშება** დაბუჟება: „შებუშნეს ყოველი გუამი მისი“ **მ. სწ. 180,8;** „არცაღათუ ერთი ასოთაგანი მისთაჲ შებუშნა გუამსა მისსა“ **Sin.—11,247r.** „რამეთუ იყვნეს დაჴსნილ და **შებუშებულ** საკრველთა მათგან“ **ანდ.-ანატ. 212,6.** იხ. ბუშება.

**შებღალვა** «შესუარვა», დასვრა: „შებღალეს სამოსელი იგი სისხლითა“ **O, დაბ. 37,31;** „რაჲსა შეჰბღალეთ სისხლითა სამოსელი იგი?“ **იპ, რომ.-კურთხ. ისაკ და იაკ. 8,1;** „რომელმან შებღალოს და დასუაროს ბაყლითა“ **მ. ცხ. 229r.** „ჭელნი თქუენნი **შებღალულ** (შესუარულ O) არიან სისხლითა“ **I, ეს. 59,3;** „გიხილე შენ, შებღალული სისხლითა შენითა“ **O, ეზეკ. 16,6.** იხ. ბღალვა.

**შებღალულება:** „ვითარცა განსწმიდე კეთროვანი იგი სიტყჳთა, განწმიდე შებღალულებაჲცა ესე ჩემი“ **მ. სწ. 231,24.** იხ. შებღალვა.

**შეგბობა** მოხარშვა: „შეაგბო იაკობ გბოლვილ“ **O, დაბ. 25,29;** „ჭურჭერი კეცისაჲ, რომლითა შეიგბოს იგი, შეიმუსრენ“ **ლევიტ. 8,31;** „შეაგბობდეს მას ქოთნითა“ **G, რიცხ. 11,8;** „შეაგბეს სიავ-ქუაბთა შინა“ **I, I ეზრა 1, 12;** „ესე ადგილი არს, სადა-იგი შეაგბიან მღდელთა“ **O, ეზეკ. 46,20.** იხ. გბობა.

**შეგბოლვა** მოხარშვა: „არა შეჰგბოლო კრავი სძითა დედისა თჳსისაჲთა“ **O, გამოსლ. 23,19.** იხ. გბოლვა.

**შეგდება** «შეყენება», «შევრდომა», ჩაგდება: „ნუ შეაგდებ თავსა შენსა ამბოხსა მას მათსა“ **O, ზირ. 7,7;** „შეაგდეთ საპყრობილესა“ **ფლკტ. 141,37;** „არღა შეეგდო იოჰანე საპყრობილესა“ **C,—**„არღა შევრდომილ იყო იოანე საპყრობილესა“ **DE, ი. 3,24;** „შეაგდე ფურნესა იმას განჴურვებულსა“ **მ. ცხ. 332v;** „გუემასა და ტანჯვასა დიდსა შეგაგდოს შენ“ **შუშ. III 25.** „უბრძანა... **შეგდებაჲ** საპყრობილესა“ **ფლკტ. 138,33.** „კაცის-კლვისა **შეგდებულ** იყო საპყრობილესა“ **DE, —** „კაცის-კლვისათჳს შეეყენა საპყრობილესა“ **C, ლ. 23,25.** იხ. გდება, შემაგდებელი.

**შეგვანება** შეშვენება, შეფერება: „შეჰგვანდა მას“ **ჰებრ. 2,10;** „არა შეჰგვანან უგუნურთა ბაგენი სარწმუნონი“ **O, იგ. სოლ. 17,7;** „ესევითარი შეჰგვანდა ჩუენდა მღდელთ-მთავარი“ **ჰებრ. 7,26;** „ძუელსა მას ვერ შეჰგავს სადგმელი ახლისა სამოსლისაჲ“ **ლ. 5,36;** „შეჰგავს აქა დიდისა ეპიფანჱსი მოყვანებაჲ“ **საკ. წიგ. II 122,23.** იხ. გვანა, შეუგვანებელი.

**შეგზნება** შენთება, დანთება: „მოიღო კაცმან, შეიგზნა და განტფა“ I, **ეს. 44,15.** იხ. გზნება.

**შეგინება** «შებილწება», «შემწიკულება», «შესურა», «ბილწება»: „რომელმანმცა შეაგინა იგი“ DE, — „რომელმანმცა შეუძლო მას შებილწებად“ C, **მრ. 7,15;** „შეაგინა ადგილი ესე წმიდაჲ“ **საქ. მოც. 21,28;** „ნუ შეაგინებ ჴელსა შენსა“ O, „ნუ შეამწიკულებ ჴელსა შენსა“ pb., **ეკლ. 7,19;** „შეგინებით შეიგინის დედაკაცი იგი“ I, **იერემ. 3,1;** „რომელი შეაგინებს ყოველსა გუამსა“ **იაკ. 3,6;** „შეაგინა ქუეყანაჲ და იმრუშა ძელსა და ქვასა“ I, **იერემ. 3,9;** „შეაგინე ცხედარი იგი, რომელსა აჰჴედ“ **იპ. რომ.-კურთხ. ისაკ და იაკ. 54,2;** „სალმრთოჲთა კერძოჲ იგი მოძღურებაჲ შეაგინონ“ **ს. გაბ.-მოც. საკ. 97,34;** „შემაგინებდეს მე ერისა მიმართ“ O, **ეზეკ. 13,19;** „არა შეაგინოს სიტყუაჲ თჳსი“ G, **რიცხ. 30,2.** „ნუ იქმთ საქმესა **შეგინებისა** ამისასა, რომელი მოვიძულე“ pb.,—„ნუ იქმთ მაგას საქმესა ბილწებისასა, რომელ მოვიძულე“ O;* „განვიწმიდნეთ თავნი ჩუენნი ყოვლისაგან შეგინებისა ჴორცთაჲსა“ **II კორ. 7,1.**

**შეგინებულ-ი** «მწიკულოულევანი»: „ტაბლაჲ უფლისაჲ შეგინებულ არს“ O,—„ტაბლაჲ უფლისაჲ მწიკულულევანი არს“ pb., **მალ. 1,12;** „შეგინებულითა ჴელითა, ესე იგი არს უბანელითა ჴელითა, ჭამდეს პურსა“ **მრ. 7,2;** „ყოველი სამსახურებელი მათი შეგინებულ არს“ I, **ეს. 65,4;** „შეგინებულვე იყო“ I, **იერემ. 2,22;** „არასადა შეგინებული და არაწმიდაჲ შესრულ არს პირსა ჩემსა“ **საქ. მოც. 10,14.** იხ. გინება, უშეგინებულესი.

**შეგინებულება**

**შეგოზა** შელესვა: „მივიდის, შეიგოზის თავი თჳსი თიჴითა“ **ფიზ. XXIX 7;** „შეიგოზნენ ჴელნი მისნი“ O, **ზირ. 13,1.** „უბრძანა ორთა მათ კიდობანთა სხუათა **შეგოზაჲ** ფისითა“ **ბალ. 33,11;** „მოიხუნა სხუანი კიდობანნი... ფისითა **შეგოზილნი**“ **ბალ. 33,14.** იხ. გოზა.

**შეგონება** ჩაგონება: „მეფესა ენება ნაქორის შეგონებაჲ იდუმალ“ **ბალ. 116,31.** იხ. გონება.

**შეგორვება** შეგორება: „რომელი დაჰკრებდეს მოყუასსა თჳსსა ძჳრსა, მასვე შეეგორვოდის და არა უწყოდის, ვინაჲ მოიწიოს მის ზედა ძჳრი“ O, **ზირ. 27,30.** იხ. გორვება.

**შეგრაგნა** შეხვევა; «ალზახვა»: „შეგრაგნა იგი არდაგსა წმიდასა“ C, **მთ. 27,59;** „შეგრაგნა მჩუარსა და დაფლნა“ **ლონგ. 192,24:** „მოიღო ელია ხალენი თჳსი და შეგრაგნა იგი და სცა მით წყალთა მათ“ O, **IV მფ. 2,8.** „**შეგრაგნილითა** მით მეწამულითა... (განწმიდოს)“ pb.,—„მეწამულითა ალზახილითა... (უბიწო ყოს)“ O, **ლევიტ. 14,52.** იხ. გრაგნა; შესაგრაგნელი.

**შეგრეხილ-ი** შესთული: „შეგრეხილი ძოწეული... (მოართუან)“ G,—„შესთული მეწამული... (მოჰგუარონ)“ M, **ლევიტ. 14,4.** იხ. გრეხა.

**შეგრძნება:** „შეჰგრძნენ შენ ლომნი ეგე“ **ფლკტ. 153, 15;** „მიუგო... გრძნეულსა მას, რომელ საჭმელი იგი შეგრძნება“ **Sin.—11,247r.** „მოართუეს მას ჴორცი **შეგრძნებული**“ **Sin.—11,246v.**

**შეგუალ-:** „რამეთუ ცოდვილ ხარ, მისთჳს შეგუალე“ **ოქრ.-პეტრე და ელია 312.** იხ. გუალ-.

**შეგუ(ვ)ება** ეჭვიანობა; შეჩვევა (?): „შეგუებით ვთქუ“ **კ. იერ.-გამოჩ. ჯუარ. 241,9;** „არა თუ შეგუვებით ვიტყჳ“ **ოქრ. პეტრე და ელია 313;** „რომელსა უყუარან გემონი და შეაგუებს ჴორცთა, მეგობარ ღმრთისა ვერ შემძლებელ არს ყოფად“ **მ. ხწ. 158,17.** იხ. გუ(ვ)ება.

**შეგუს-** «დაჴსნა»: „შეჰგუსნეს მათ გზას“ C, — „დაჰჴსნდენ გზასა ზედა“ DE, **მრ. 8,3.** იხ. გუს-.

**შედგინება** მიდევნება; შეყენება: „შეადგინა თავი თჳსი სიმდაბლესა შრომასა მარტოდ ყოფითა“ **ლონგ. 188,26;** „უწინარჱსსა მას შეხუდგინებდა სიტყუად“ **ბ. კეს.-40-თჳს 117,26.** „უბრძანა... შე-რე-დგინებად მცირედ“ **ლ. 5,3.** იხ. დგინება.

**შედგმა** «დასხმა», შედება, შეერთება; შედგენა, «მიდგმა»: „ვიდრემდის შეადგეთ კაცთა“ Ꞇ,—„ვიდრემდის დაესხმით კაცთა ზედა“ Ⴂ, **ფს. 61,4;** „შეადგნის ჴელნი მისნი კედელსა“ O, **ამოს 5,19;** „შეადგ შენ ქუაბი ეგე დიდი“ O, **IV მფ. 4,38;** „მეკეცემან... ქმნის კეცის ჭურჭელი და შედგის იგი საცხობელსა“ **მ. ხწ. 309,38;** „არცაღა აღანთიან სანთელი და ქუეშე შედგიან იგი ჴუიმირსა“ **მთ. 5,15;** „აყაფი შეედგა მისდა“ **H—341,451;** „აჩრდილი ოდენ ვისმე მიადგეს (შეადგეს Ⴂ) მათგანსა“ **საქ. მოც. 5,15;** „სადა-იგი **შედგმულ** არს ყური და მას შინა ოხრიან ჴმანი“ **გრ. ნოს.-კაც. აგებ. 164,1;** „რომლისათჳსცა შედგმულად იტყჳს“ **იპ. რომ.-კურთხ. ისაკ და იაკ. 112,3.** იხ. დგმა; თუალთა შედგმა, თუალთ-შეუდგამი.

**შედგმულება** შენაწევრებულობა: „ქმნულებაჲ მათი წამებს, რამეთუ რომელიმე არს შედგმულებით“ **ბალ. 71,12.** იხ. შედგმული, შეუდგამი.

**შედგომა** «მიდევნება», «სლვა უკუანა», «სლვა შემდგომად», «მოდევნება», «თანა-სლვა», «შეყოფა», «მიახლება», გაყოლა, მიყოლა: „შეუდგეს მას“ DE,—„მისდევდეს მას“ C, **მრ. 1,18;** „შეუდგეს აბიმელექს“ M,—„ვიდოდა უკუანა ავიმელეხისსა“ G, **მსჯ. 9,49;** „შეუდგა მას (მისდევდა მას C) სიმრავლე ერისაჲ მის“ DE, **ლ. 23,27;** „შეუდეგ მათ“ M,—„ვიდოდე შემდგომად მათსა“ G, **რუთ 2,9;** „შეუდგეს იესუს“ DE,—„მოსდევდეს იესუს“ C, **მთ. 27,55;** „ჩუენ არა შეგჳდგის“ DE,—„ჩუენ თანა არავალს“ C, **მრ. 9,38;** „შეუდგა ერთსა მოქალაქესა მის სოფლისასა“ DE,—„შეეყო ერთსა მოქალაქეთაგანსა“ C, **ლ. 15,15;** „შეუდეგით მას მსახურებად მისა“ M,—„მიახლებად მისსა და მსახურებად მისსა“ G, **ისუ ნ. 22,5;** „შეუდგა სოლომონ ქუალსა ასტართაჲსა“ O, **III მფ. 11,5;** „შეუდგა ნეტარი ანატოლე“ **ანდ.-ანატ. 226,23;** „შეუდგა ქუალსა მის ყრმისასა“ **ფლკტ. 154,23;** „მჴედრ შეუდგა უკუანა ქუალსა მისსა“ **შუშ. IX 8.** „არა შევიწყინო მე **შედგომად** ქუალსა მისა“ **ოქრ.-გურიტ. 328,3;** „თჳსსა განზრახვასა შედგომაჲ წარმწყმედელი არს სულისაჲ“ **ი.-ე. 46,32.** „**შედგო-**

* წყარო გამორჩენილია (რედ.).

მილ იყოს ნებისა თჳსისადა“ მ. ცხ. 101r; „დასაბამითგან შედგომილ ვიყავ... მიწერად შენდა“ C, ლ. 1,3. იხ. დგომა.

**შედგომად** უკან: „ნუ მიხუალთ შედგომად მათა“ ლ. 21,8. იხ. შედგომა.

**შედება** ჩადება, დადება, წაკიდება: „შეუდვა სიტყუაჲ პირსა მისსა“ G, რიცხ. 23,16; „ძრწოლაჲ შეგუედვას ჩუენ“ მ. ცხ. 18v; „უძლურებასა შესდებენ დასნებასა“ მ. ცხ. 84; „თუალთა ტკივილი შემედვა“ ლიმ. 37,19; „ძწოლაჲ შეედვის მუჴლთა“ მ. სწ. 60,10. იხ. დება.

**შედეგ-ი** მეორე, მოადგილე, მოსაყდრე: „მოვიდა შედეგი არქიმანდრიტისაჲ“ მ. ცხ. 210r; „მომივლინეს მე შედეგთა მეფისათა“ Sin.—11,13r.

**შედეგად** გარდა: „ამის ყოვლისა შედეგად“ ფლპ. მოც. 5,37. იხ. შედეგი.

**შედინება** შეყვანა: „წყალნი იგი, რომელ შეადინნა ქალაქსა მას“ O, IV მფ. 20,20. იხ. დინება.

**შედრეკა** «მოდრეკა», მოხრა: „ზურგი მათი მარადის შედრიკე“ ჰრომ. 11,10. „შედრკეს ყოველი მუჴლი“ I, ეს. 45,23; „შეიდრიკნეს მუჴლნი მათნი“ B,—„მოიდრიკნეს მუჴლნი“ A. სბსტ. 126,2. იხ. დრეკა; შდრ. მუჴლშედრეკილი, შენადრეკი, შეუდრეკელი.

**შედღრებულ-ი**: „ყოველნი ჴორცნი მისნი შედღრებულ იყვნეს“ H—341,384.

**შეერთება** შერევა, შერთვა, «თანა-ქცევა»: „შეერთნეს რიცხუსა მას სამწყსოთა შენთასა“ თომა მოც. 14,14; „შე-ვე-ერთნეთ რიცხუსა მას მხოლოდ-შობილისა ძისა შენისა“ რიფს. 174,29; „შეერთნენ იგინი მტერთა ჩუენთა“ O, გამოსლ. 1,10; „არა აქუს სიმწარე მის თანა შეერთებასა მისსა“ pb.,—„არარაჲ აქუს სიმწარჱ თანა-ქცევასა მისსა“ O, სიბრძ. სოლ. 8,16. „შეერთებულნი წყაროთა ეფრატისათა“ მსკ. 24,1.

**შეეჭუება** დაეჭვება; შეშინება: „შეგაეჭოს კეთილსა და მოგატყუას ბოროტი“ ბალ. 55,36; „შეეჭუდეს, ნუუკუე... შეცჳვენ“ ოსკ. 16,8; „შეეჭუდა დღეთათჳს სიჭაპუკისა ჟამისათა“ ატმ. 107,16. იხ. ეჭუ.

**შევალ-** იხ. შესლვა.

**შეველ-/შევიდ-** იხ. შესლვა.

**შევედრება** მიბარება, მინდობა, რწმუნება, «დაფარვა», შეწყნარება: „აწ შეგვედრებ თქუენ ღმერთსა“ საქ. მოც. 20,32; „ჴელთა შენთა შევჰვედრებ სულსა ჩემსა“ ფს. 30,6; ლ. 23,46; „შემივედრა მე საფარველსა კარვისა მისისა“ Ⴀ,—„დამიფარა მე დაფარულსა კარვისა მისისასა“ Ⴂ, ფს. 26,5; „შემივედრე მე“ ფს. 29,2; „ამას მცნებასა შეგვედრებ შენ“ I ტიმ. 1,18; „შეჰვედრა თავი თჳსი უფალსა“ ბ. კეხ.-40-თჳს, 121,20; „ვის შეგუვედრენ?“ ლიმ. 35,30; „წინამძღურობაჲ ძმათაჲ შეჰვედრა გიორგის“ ი.-ე. 47,21; „შემვედრა მე“ შუშ. XVIII 3; „შეჰვედრებდა ნეშტთა მათ ძუალთა მისთასა“ შუშ. XVIII 4. „რომელნი შენდა შევედრებულ არიან“ ფლკტ. 134,16. იხ. ვედრი; შესავედრებელი.

**შევიწყება** დავიწყება: „ნუუკუე შეგავიწყდეს შენ“ O, ზირ. 23,19. იხ. ვიწყება.

**შევლა**: „შევლეს მუნ გზა გურიისა“ ქ. ცხ. 198,2. იხ. ვლა.

**შევლინება** «მივლინება», შეგზავნა, შეყენება: „შეავლინეს ხადად მისა“ C,—„მიუვლინეს მას და გამოჰხადოდეს“ DE, მრ. 3,31; „რაჲთამცა შეავლინა იგი მეფისა“ O, II მფ. 14,29; „შეავლინე... ღრმად“ ლ. 5,4. იხ. ვლინება.

**შევლტოლა, შელტოლა** «მეოტ ქმნა»: „რომელიცა შეივლტოდის მუნ და ცხოვნდეს“ G,—„რომელ-იგი მეოტიქმნეს და შევარდეს ქალაქსა მას, განერეს“ M, II შჯ. 19,4. „რომელნი მისცნეთ შელტოლვად მუნ კაცისმკლველისა“ G, რიცხ. 35,6. იხ. ვლტოლა; შესალტოლველი.

**შევრდომა, შერდომა** «შეგდება», «დავარდნა», ჩავარდნა: „შეუ(ვ)რდა ფერჴთა მისთა“ C,—„დავარდა ფერჴთა თანა მისთა“ DE, ი. 11,32; „შეუვრდა მუჴლთა პავლეს და შილას“ საქ. მოც. 16,29; „შეუვრდებოდა უფალსა“ O, ესთ. 14,1. „არღა შევრდომილ იყო იოანე საპყრობილესა“ ი. 3,24. იხ. ვრდომა.

**შეზავება** «რევა», შერევა, შერთვა; მორიგება; შენელება, შეხმატკბილება: „შეეზავა წამალი იგი მაკუდინებელი“ ლიმ. 45,32; „შეზავიან ყოველივე იგი მსგავსად ჯერისა მის“ გრ. ნოს.-კაც. აგებ. 149,26; „ღმერთმან შეზავა გუამი იგი“ I კორ. 12,24; „უბიწოებაჲ განირყუნების, უკუეთუ ბილწებაჲ რაჲმე თანა შეეზაოს“ მ. სწ. 277,18; „შევზავებოდეთ ჩუენ ვაჭარსა მას“ საკ. წიგ. II 116,38; „უჩუენა მას ვეცხლი იგი და შეეზავა და მისცვალა მას და მოიღო მისგან ოქროჲ“ საკ. წიგ. II 124,22. „შეზავებაჲ არა თუ სხუაჲ რაჲმე არს, არამედ შერევაჲ სტჳქისთაჲ“ გრ. ნოს.-კაც. აგებ. 211,32; „ნუ მოიგებ მყის მეგობარსა გამოუცდელად, ვიდრემდის არა გამოიკითხო შეზავებაჲ მისი მეგობარსა მისსა თანა“ მ. სწ. 156,15. „მისცეს მას ძმარი, ნავღლითა შეზავებული“ DE,—„მისცეს მას სუმად ღჳნოჲ ნავღელრეული“ C, მთ. 27,34; „შეზავებულ იყავ ღმრთისმოყუარეთა კაცთა თანა“ მ. სწ. 156,13; „სიტყუაჲ შეზავებული აქუნდა მადლითა ღმრთისაჲთა“ საკ. წიგ. II 132,41; „ნათელი შეზავებულ არს მას შინა და არა განეშორების მისგან (მზისაგან)“ ბ. კეხ.-ექუს. დღ. 81,11; „მადლითა, ვითარცა მარილითა, შეზავებულ იყავნ“ კოლ. 4,6; „სიტყუაჲ შეზავებული აქუნდა საღმრთოჲთა მარილითა“ ანტ. დ. 29v; „ვერ გამოსცის ჴმაჲ იგი მათგან შეზავებულად“ გრ. ნოს.-კაც. აგებ. 172,6. იხ. ზავება; შდრ. კეთილად-შეზავება, შეუზავებელი.

**შეზავებულება, შეზავებულობა** «შეზავებული», შედგენილობა, შერევა: „აღივსნეს ჴელნი მისნი საკუმეველითა შეზავებულებისაჲთა მწულილითა“ G, — „აღავსნეს ჴელნი საკუმეველითა შეზავებულითა მწულილითა“ pb., ლევიტ. 16,12. „ნუ ვინ ჰგონებნ, ვითარმედ შეზავებულობასა შინა კაცისასა არს სამი სული“ გრ. ნოს.-კაც. აგებ. 175,8. იხ. შეზავება.

**შეზარება** შეშინება: „შეჰზარდა ხილვაჲ მისი“ ბალ. 24,3; „იხილა იგი და შეეზარა“ ბალ. 24,4. იხ. ზარი.

**შეზელა** დარბილება, დაზელა: „მეკეცემან ჩჩჳლი შეზოლის მიწაჲ“ O, სიბრძ. სოლ. 15,7; „განეშორნეთ მაუცართა და გრძნეულთაგან, რაჲთა არა რისხვასა თანა შევეზილნეთ“ მ. სწ. 150,23; „შეუზილა მას (ყრმასა) ქედი იგი მისი“ საკ. წიგ. II 122,39. „არა ჴელ-ეწიფების მეკეცესა მისვე თიჴისაგან შეზელილისა (შესაქმედ)“ ჰრომ. 9,21. იხ. ზელა.

**შეზმნილ-ი** მცოდნე, ერუდიტი, განსწავლული: „ყოველსა შინა შეზმნილ ვარ“ ფლპ. 4,12. იხ. შეუზმნელი.

**შეზრახება** ბჭობა, შეთქმა, მოთათბირება: „იგინი შეიზრახნეს ურთიერთას და იტყოდეს“ ლ. 20,5; „რაჲსათჳს შეეზრახე შენ ძესა მას იესჱსსა ჩემთჳს?“ O, I მფ. 22,13; „შეიზრახნეს ყოველნი“ დან. 6,7. იხ. ზრახება.

**შეზრიობა** «განწირხნა»: „შეჰზრიობდა საყუარელი იგი“ M,—„განწირხნა შეყუარებულმან“ G, II შჯ. 32,15. იხ. ზრიობა.

**შეზრობა** დალვრა: „აღდუღდა, შეიზრო და შეგბა ძუალი მისი შორის მისსა“ I, ეზეკ. 24,5. იხ. ზრობა.

**შეზრუნება, შეზრუნვება** შეწუხება, დაღონება, შეშფოთება, «ზრუნვა», «ვერ-ცოდნა», «გამოძიება»: „შეზრუნდეს იგინი“ მთ. 17,23; „ეგრეთვე შეზრუნდეს აღოჴრებასა ზედა თავისა თჳსისასა“ O, ბარ. 4,33; „შეზრუნდეს: ვისთჳსმე იტყჳს“ C,—„ვერ იცოდეს, ვისთჳს იტყოდა“ DE, ი. 13,22; „ნუ შეზრუნდებით“ ვარ. 809. „არა მცირედი შეზრუნებაჲ (ზრუნვაჲ Ꮳ) იყო ერისა კაცთაჲ მათ“ საქ. მოც. 12,18; „შეზრუნვებულ იყო სული ჩემი“ Ⴂ,—„გამოეძიებდა ჩემგან სული ჩემი“ Ꮳ, ფს. 76,7; „იყუნეს იგინი შეზრუნვებულ და შეურვებულ ჩუენებისა მისთჳს“ საკ. წიგ. II 68,2.

**შეზღუდვა** «გარე-მოდება ზღუდისა», ზღუდის შემოვლება; «მოზღუდვა»: „შეზღუდა იგი“ C,—„ზღუდჱ გარე-მოსდევა მას“ DE, მთ. 21,33; „არა შეზღუდოს თავი თჳსი“ მ. ცხ. 78v; „შეზღუდე მტილი შენი ეკლითა“ მ. სწ. 13,4; „შეზღუდვაჲ ზღჳსაჲ (არს) საზღვრითა თჳსითა“ ბ. კეს.-ექუს. დღ. 56,10; „ვენაჴი იგი... შემდგომად... აღსარვისა და შეზღუდვისა... უქმ და ეკლოვან იქმნა“ A—92,308. „განვლი იორდანესა... დამკჳდრებად... ქალაქთა დიდთა და შეზღუდვილთა ცადმდე“ G,—„წიაღ-ხვალ... იორდანესა... დამკჳდრებად... ქალაქთა დიდთა და მოზღუდვილთა მაღლად ვიდრე ცადმდე“ M, II შჯ. 9,1; „არს... შეზღუდვილი შიშითა ღმრთისაჲთა“ ბალ. 95,16. იხ. ზღუდე.

**შეთელვა:** „იქმნის ჰაერი მტკიცე შეთელვითა ქართაჲთა“ ბ. კეს.-ექუს. დღ. 49,28. იხ. თელვა.

**შეთნება, შეთნევა** «შეყუარება», მოწონება, «სათნო ჩენა»: „შესთნდა ჰამანსა სიტყუაჲ იგი“ O, — „სათნო უჩნდა სიტყუაჲ ესე ამანს“ M, ესთ. 5,14; „შეთნდეს იგი და მოიყვანო იგი შენდა ცოლად“ G,—„შეგიყუარდეს შენ და გინდეს ცოლის-ყოფაჲ მისი“ M, II შჯ. 21,11. იხ. თნევა, თნება.

**შეთუალვა:** „სადა არიან შეთუალვანი მამისა ჩუენისანი და დედისა ჩუენისანი?“ Ier.—140,176r. იხ. თუალვა.

**შეთქრომა:** „ორნი იგი ლომნი მყის შესთქრეს მას ორკერძოჲთვე“ Sin.—11,177r. იხ. თქრომა.

**შეთქუმა** შეთქმა, «შეერთჴმავება», პირის შეკვრა: „თუ... შეითქუნენ ქუეყანასა ზედა“ მთ. 18,19; „რაჲსათჳს ესრეთ შეითქუენით თქუენ განცდად სულსა უფლისასა“? საქ. მოც. 5,9; „შეითქუნეს არამ და ეფრემ თანად“ O,—„შეერთჴმავდა არამ ეფრემის თანა“ pb., ეს. 7,2; „შეითქუნეს მეფენი ქუეყანისანი“ ფს. 2,2; „შეითქუნეს იგინი ზოგად“ მ. ცხ. 76v. „ზრახეს შეთქუმით ურთიერთას“ ფს. 82,6.

**შეთქუმულ-ყოფა** «ნიშნის-ყოფა», დროს დათქმა: „შეთქმულ ხართ მოგუებათა დისა მის ჩემისათა მსახურებად ქრისტესა“ ფლკტ. 151,32; „შეთქუმულ იყვნეს ჰურიანი“ ი. 9,22; „შეთქუმულ იყვნეს კაცნი ისრაჱლისანი მზირთა მათ თანა“ M,—„ნიშანი იყო ძეთა ისრაჱლისათაჲ მზირსა თანა“ G, მსჯ. 20,38. იხ. თქუმა; შეუთქუმელი.

**შეთქუმულება** აღთქმა, შეთქმა, ფიცი, პირის შეკვრა: „ყვეს შეთქუმულება ურთიერთას“ მ. ცხ. 412v; „რომელთა შეთქუმულებაჲ ესე ყვეს“ საქ. მოც. 23,13; „აღასრულეს უშჯულოებაჲ შეთქუმულებითა თჳსითა“ იპ. რომ.-კურთხ. ისაკ და იაკ. 60,6. იხ. შეთქუმული.

**შეთხევა** შეყრა, ჩაცვენა: „შესთხინენ იგინი საჴუმილსა მას ცეცხლისასა“ მთ. 13,42; „საბრჴესავე ძათსა ზედა შეითხინენ“ Ꮳ, ფს. 34,8; „შიშსა შესთხევს მათ“ საკ. წიგ. II 71,40; „ცეცხლი ეგზებოდა, რომელსა შინა შეითხეოდეს“ მ. სწ. 37,18. იხ. თხევა.

**შეთხზვა** «შექმნა», დაწნვა, შეგრეხა, შერთვა: „შეთხზეს გჳრგჳნი ეკალთაგან“ DE,—„შექმნეს გჳრგჳნი ეკლისაჲ“ C, მთ. 27,29; „უფროჲსნი ცოდვანი ენისაგან შეითხზნებიან“ Ath.—17,320r. „გჳრგჳნი ესე შესთხაზ შენითა ამით შეთხზვითა“ განხ. ი. 199,2; „მნებავს... შეთხზვად შენდა გჳრგჳნი“ ლიმ. 1,24. „ცოდვითა შეთხზულ ვართ ურთიერთას“ ოქრ.-პეტრე და ელია 312; „ძარღუნი მისნი შეთხზულ არიან“ M, იობ 40,12; „შური და ჴდომაჲ შეთხზულ არიან ურთიერთას“ მ. სწ. 243,15; „მოსცეს მათ ქრისტემან გჳრგჳნები შეთხზული, შუენიერი“ საკ. წიგ. II 57,12. იხ. თხზვა.

**შეთხზულება** შეერთება: „შეთხზულებაჲ ესე ცხორებისა ჩუენისაჲ დღითი-დღედ დაიშალების“ მ. სწ. 252,23. იხ. შეთხზული.

**შეიწრება** «ჭირება», «დაჭირვება», «შეურვება», შეწუხება, გასაჭირში ჩავარდნა: „შეაიწრებდა ამორეველი ძეთა დანისთა მთასა შინა“ G,—„აჭირებდა ამორეველი იგი ძეთა დანისთა მთასა მას შინა“ M, მსჯ. 1,34; „შეიწრდა ისრაჱლი ფრიად“ G,—„დასჭირდა ფრიად ძეთა ისრაჱლისათა“ M, მსჯ. 10,9; „შეიიწრე თავი შენი მარხვითა“ კ. იერ.-ნათლისღ. 86,30; „შეაიწრა იგი“ G,—„შეაურვა მას“ M, მსჯ. 16,16; „რავდენცა შეაიწრო და შეაწუხო თავი შენი აქა, ეგოდენცა ფართოებაჲ და სიხარული ჰპოო მუნ“ მ. სწ. 131,26; „შეიწრდა და უღონო იქმნა“ ი.-ე. 32,6. „სულმან შეიწრებულმან და სულმან მოწყინებულმან ღაღად-ჰყავ შენდამი“ O, ბარ. 3,1; „ევედრებო-

და ღმერთსა მოცემად საზრდელისა მათა, რომელნი-იგი შეიწრებულ არიან“ **საკ. წიგ. II 129,30**; „შეიწრებულნი დიდსა ურვასა შინა ვიყვენით“ **ი.-ე. 52,8**. იხ. იწროება.

**შეკადრება** «ბრძოლა»: „უყოს... მტერთა... რომელთა თქუენ შეეკადრნეთ მათ“ G,—„უყოს... მტერთა... რომელთა ჰბრძავთ თქუენ მათ“ M, **ისუ ნ. 10,25**. იხ. კადრება.

**შეკაზმვა** გაწყობა, შემზადება, მორთვა, მომზადება: „ძელი... შეჰკაზმეს“ **დ. დ. 182,1**; „შეკერის (ჩოჯაჲ) იგი და შეჰკაზმის კეთილად“ **მ. ცხ. 333r**; „შეჰკაზმნეს ასულნი მათნი“ **მ. ცხ. 147v**; „ირჩიეს ძმათა, რაჲთა კიდე შეუკაზმვიდენ პურსა“ **ი.-ე. 86,33**; „შეეკაზმა, რაჲთა განვიდეს ბრძოლად“ **ბალ. 120,28**. „წარვიდეს და უთხრას, ვითარ ჯერ-არს **შეკაზმვაჲ** მისი“ **ი.-ე. 48,24**. იხ. კაზმვა.

**შეკდემა** მოხათრება, მორიდება, შერცხვენა: „ვინ იცის, ამისა შეიკდიმონ?“ **ლ. 20,13**; „შეიკდიმა გულმან შენმან“ M, **II ნშტ. 34,27**; „შეიკდიმეთ სიტყუათა ამათ ჩემთა ზედა“ O, **ზირ. 41,19**; „შეიკდიმონ ძისა ჩემისაგან“ **მთ. 21,37**; „არა ვითარ სირცხჳლეულთა შეიკდიმეს“ I, **იერემ. 6,15**; „შეიკდიმა ერმან მან შესლვაჲ ქალაქად“ O, **II მფ. 19,3**; „არცა მოხუცებულისაგან შევიკდიმოთ, მჴცეთა მრავლისა ჟამისათა“ O, **სიბრძ. სოლ. 2,10**; „არა შეიკდიმე მოსლვად... ჩუენ თანა“ **ლიმ. 13, 24**; „არცა ფიცისა შეიკდიმეს“ **საკ. წიგ. II 60,42**. „წინაშე პირსა მისსა აღუდეგ, რამეთუ **შეკდემულ** იყო“ **გალ. 2,11**. იხ. კდემა.

**შეკერვა**: „ვაჲ, რომელნი შეაკერვენ სასთაულსა ყოველსა ქუეშე იდაყუსა ჴელისასა“ I, **ეზეკ. 13,18**; „ჟამი არს განპებისაჲ და ჟამი შეკერვისაჲ“ O, **ეკლ. 3,7**; „შეკერა ერთი სფირიდი“ **მ. ცხ. 287v**. იხ. კერვა.

**შეკერტვა** მზერა გაშტერებით: „შეეკერტნეს და ხედვიდა მას“ **ხბსტ. 140,26**; „სნეულმან შეჰკერტნის და ჰხედავნ ქალანდრსა მას“ **ფიზ. VI 20**. იხ. კერტვა.

**შეკეცა** დაკეცვა; «შემუსრვა»: „განრცხის (სამოსელი) წმიდად და განწმიდის და შეკეცის და კიდობანსა შთადვის იგი“ **მ. სწ. 57,30**; „შეკეცენ გუერდნი მისნი, ვიდრე იყოს-ღა ღრმა“ O,—„სიჭაბუკესა შინა შეუმუსრენ გუერდნი მისნი“ pb., **ზირ. 30,12**. „(სუდარი იგი იყო) თჳსაგან შეკეცილი ერთსა ადგილსა“ **ი. 20,7**. იხ. კეცა.

**შეკიდება** შეკვრა: „შეეკიდნიან რტონი მისნი პრაკთა მათ და რტოთა მისთა“ **ფიზ. III 18**. იხ. კიდება.

**შეკინძვა** იხ. შესაკინძველი.

**შეკიცულ-ი** მიდგმული, გადანასკული: „შეკიცულ იყო ვეცხლისაჲ იგი ოქროჲსაგანსა მას ერთსა“ **პოვნა სტეფ. 663,17**; „(იყო პავლე)... გრემან თუალითა, წარბითა შეკიცულ“ **თეკლა 92,17**. იხ. კიცვა.

**შეკნინება** «შემცირება»: „შეაკნინენ (შეამცირენ Ⴂ) დღენი ჟამთა მისთანი“ **ფს. 88,46**. იხ. კნინი.

**შეკრება** «ეკლესიის-ყოფა», «კრება», «განკრება», «დაკრება», შეშფოთება, შეყრა, შეგროვება: „ყოველი იგი ერი შეკრიბე“ O, — „ყოველი შესაკრებელი ეკლესია-ყავ“ G, **ლევიტ. 8,3**; „შეაკრბა (განკრიბა I) ყოველი ერი იერემიაჲს ზედა“ O, **იერემ. 26,9**; „შევკრიბნე ჭუვილნი“ G, — „ვკრიბო თავი ჭუვილისაჲ“ M, **რუთ 2,2**; „რომელთაცა შეკრიბონ (დაკრიბონ I), მათცა შეჭამონ იგი“ O, **ეს. 62,9**; „შეკრიბნა ყოველნი მღდელთ-მოძღუარნი“ **მთ. 2,4**; „რომელი არა შეჰკრებს ჩემ თანა, იგი განაბნევს“ **ლ. 11,23**; „შევკრიბნე შემუსრვილნი“ O, **მიქ. 4,6**; „შეკრიბა დავით ყოველი ისრაჱლი“ M, **I ნშტ. 13,5**; „შეკრიბეს ერი მრავალი“ M, **II ნშტ. 32,3**; „შეკრიბეთ ლოდები“ O, **დაბ. 31,46**; „შეკრიბეთ ღუარძლი იგი პირველად“ **მთ. 13,30**; „შეჰკრებდა შეშასა“ O, **III მფ. 17,10**; „ვინ შეკრიბნა წყალნი სამოსელსა?“ O, **იგ. სოლ. 30,4**; „ეგრე... შეგკრიბნე და გამოგადნვნე თქუენ“ I, **ეზეკ. 22,20**.

**შეკრება** «ნაწევარი», «ეკკლესიობა»: „შეკრებაჲ წმიდათაჲ და სხუაჲცა ესემლევანი“ **ოქრ.-პეტრე და ელია 312**; „შორის შეკრებათა ლოდისასა შეესოს მანა“ pb.,—„ნაწევარსა კლდისასა დაესვის მანაჲ“ O, **ზირ. 27,2**; „იყოს... ქუეყანასა ზედა შეკრებაჲ თესლებისაჲ“ **ლ. 21,25**; „დღესა შეკრებისასა (წარსდეგით)“ pb.,—„დღესა ეკკლესიობისასა...“ G, **II შჯ. 4,10**. „ძმანი ყოველნი **შეკრებილ** იყვნეს“ **განს. ი. 198,4**; „ყოველი შეკრებულ არს იერუსალჱმი“ **საქ. მოც. 21,31**; „შეკრებულ იყო გონებაჲ მისი“ **ანტ. დ. 19v**; „კუალად შეკრებულ იყვნეს მოწაფენი შინაგან“ **ი. 20,26**. იხ. კრება; შემკრებელი, შენაკრები, შესაკრებელი.

**შეკრვა** «დაკრვა», «დაყენება», შეკვრა, შესკვნა: „არა შეუკრა (დაუკრა Q) პირი ჴარსა მლეწველსა“ **I კორ. 9,9**; „შეკრას ცაჲ და არა იყოს წჳმაჲ“ G,—„დააყენნეს ცანი და არა გამოსცეს წჳმაჲ“ M, **II შჯ. 11,17**; „შეიკრნეს საბლითა სიგლახაკისაჲთა“ **იობ 3,8**; „შეკრეს იესუ და წარიყვანეს“ **მრ. 15,1**; „შეკრიან ტჳრთი მძიმე და ძნიად სატჳრთველი“ **მთ. 23,4**; „შეუკრენით მაგას ჴელნი და ფერჴნი“ **მთ. 22,13**; „უკუეთუ შემკრას და მითრიოს, მიხარის“ **შუშ. V 14**. „უბრძანა **შეკრვაჲ** მისი და ბორკილთა შესხმაჲ ფერჴთა მისთა“ **შუშ. VI 23**. „ვითარცა საკრველითა რკინისაჲთა **შეკრულ** (არიან)“ **ოქრ.-მარხ. და ოონ. 100,20**; „იხილა შეკრული იგი ვეცხლი თჳსი“ O, **დაბ. 42,27**; „რაჟამს ვიხილოთ ენაჲ მისი შეკრული და მეტყუელებისაგან დაცხრომილი“ **მ. სწ. 222,21**. იხ. კრვა; შესაკრველი.

**შეკრულება**: „განვჰჴსნნეთ თავნი ჩუენნი შეკრულებისაგან ბოროტთაჲსა“ **მ. სწ. 150,30**. იხ. შეკრვა.

**შეკრძალება** სიფრთხილე: „იწყე... მოთმინებითა ტკივნეულებისა გულისაჲთა და შეკრძალებითა ფრიადითა“ **მ. ცხ. 23v**. იხ. კრძალება.

**შეკრძალვა** პყრობა, ჭერა, დაზოგვა, დაცვა, ფრთხილად შენახვა, ფხიზლობა: „მოძღურებაჲ იგი შეიკრძალეთ“ **I კორ. 11,2**; „აღსასრულადმდე მტკიცედ შევიკრძალოთ“ **ჰებრ. 3,14**; „ყოველი მეცნიერებაჲ ვერ შეიკრძალოს“ O **ზირ. 21,17**; „შევიკრძალოთ აღსაარებაჲ იგი მისი“ **ჰებრ. 4,14**; „შეეკრძალე სწავლასა ჩემსა“ O, **იგ. სოლ. 4,13**; „უკუეთუ არა შეიკრძალო ენაჲ“ **მ. ცხ. 248r**; „რომელმან შეიკრძალოს იფქლი“ O, **იგ. სოლ. 11, 26**; „გონებასა შევიკრძალავთ“ **მ. ცხ. 376v**; „შეუკრძალავს... ენაჲ თჳსი და არა მრავალსა ქარსა მიმოდაჰყვების“ **მ. სწ. 289,4**; „ისმინიან სიტყუაჲ და შეიკრძალიან“ **ლ. 8,15**; „შეიკრძალეთ ეგე, რაჲთა არა განგერეს ეგე თქუ-

ენგან გზასა ზედა“ **საკ. წიგ. II 62,33**; „შეიკრძალე მუცელი და ენაჲ“ **ლიმ. 6,17**; „შეიკრძალენ იგინი და ინანდი“ O,—„მიმთუალველმან ამათმან შეინანე“ pb., **იგ. სოლ. 24,5(22)**; „უფროჲს ყოველთა სათნოებათა (არს)... შეკრძალვაჲ ენისაჲ და მუცლისაჲ“ Ath.—**12,208r.** „გონებითა ვერ ფრიად **შეკრძალული**“ **მ. ცხ. 287v**; „შეკრძალული ენითა“ **მ. ცხ. 27r**; „იყო მონასტერი იგი მოზღუდვილი და შეკრძალული“ **ლიმ. 132,33**. იხ. კრძალვა.

**შეკსინვა:** „შეჰკსინდის იგი ცუდთა და უნდოთა რაჲმე საქმეთათჳს“ **მ. სწ. 239;25**. იხ. კსინვა.

**შეკუართვა** ამოკეცვა: „შეიკუართა და იწყო დაკსნად კედლისა“ **ლიმ. 92,32**. იხ. კუართი.

**შეკუეთა** შეჭრა: „საბელი შეუკუეთეს ნავსა“ **მ. ცხ. 157r**; „ბრძანა მეფემან შეკუეთად სარტყელნი მათნი“ H—**341,577**. იხ. კუეთა.

**შეკუეთება** შეთვისება, შეჩვევა, შესაკუთრება: „შეაკუეთენ კაცნი სოფელსა ამას“ **ბალ. 97,31**; „დადვის სიტყუაჲ მისი და შეიკუეთნის უგუნურნი“ **ბალ. 7,34**. „ფრიად **შეკუეთებულ** იყო ყრმაჲ იგი ნუკრსა მას“ **ბალ. 79,27**. იხ. კუეთება.

**შეკურივებულ-ი** შემკვრივებული, გამაგრებული: „შიშითა შეკურივებულ არს“ **მრთ. C, ოქრ.-მარხ. და იონ.** იხ. კურივი.

**შელალებულ-ი** მოჩხუბარი: „შევრდომაჲ შორის... შელალებულთა (კეთილ არს)“ **მ. ცხ. 277v**.

**შელალვა** მოჩხუბრობა, წაჩხუბება: „უკუეთუ ვინმე შეილალვიან ძმანი, მოუჴმის მამამან“ **ი.-ე. 35,5**; „არავის შეველალო“ **მ. ცხ. 63v**; „შევილალენით მცირედ ურთიერთას“ **მ. ცხ. 55v**. იხ. ლალვა.

**შელეწვა** ჩამტვრევა: „შეჰლეწეს კარი“ **მ. ცხ. 177r**; „ჭიქაჲ იგი პირსა შეალეწა და ღჳნოჲ იგი დაითხია“ **შუშ. VI 13**. იხ. ლეწვა.

**შელმობა** ტკივილი, ხრუკვა: „შეელმო მას მუცელი“ **ლიმ. 20,26**; „სტომაქი ჩემი შემელმო“ **საკ. წიგ. II 85, 31**; „შინაგანი მისი ყოველი შეელმინ“ **მ. სწ. 30,27**; „არა შეგელმნესა ნაწლევნი?“ **მ. ცხ. 274v**. იხ. ლმობა.

**შელოცვა:** „იყო... დედაკაცი ერთი მისანი, შეულოცვიდა იგი და დაუწერდა, დაწერილსა მკერდსა მოჰკიდებდა“ **X 360r**. „ვაჲ არს მათა, რომელნი **შელოცვით** კურნებასა ეძიებენ“ **მ. სწ. 47,24**. იხ. ლოცვა; შემლოცველი.

**შელტოლა** იხ. შევლტოლა.

**შელულვილ-ი:** „საქმისა მისგან გონებისა მლჳძარისა შელულვილ საშუმინველისა მისგან პირუტყუებრისა“ **გრ. ნოს.-კაც. აგებ. 170,23**. იხ. ლულვა.

**შემაბილწებელ-ი** «რომელი შეაგინებს»: „იგი არს შემაბილწებელი კაცისაჲ“ C,—„იგი არს, რომელი შეაგინებს კაცსა“ DE, **მრ. 7,15**; „აღეგზნეს მოკლვად შენდა გულის-წყრომით, ვითარცა შემაგინებელსა და შემაბილწებელსა საკურთხეველისასა“ **მ. სწ. 55,9**. იხ. შებილწება.

**შემაგდებელ-ი** ჩამგდები: „სახელი შემაგდებელისაჲ მის იყო დრაკონ“ **საკ. წიგ. II 118,14**. იხ. შეგდება.

**შემაგინებელ-ი** შემბილწებელი, გამაუწმინდურებელი: „შეისწავლე შემაგინებელი თქუენი“ **მ. ცხ. 101v**; „სიწმიდისა შემაგინებელ“ **ლონგ. 190,2**. იხ. შეგინება.

**შემაგრება** «ცემა»: „შეამაგრა იგი მუცელსა მისსა“ G,—„სცა მუცელსა ეგლომისსა“ M, **მსჯ. 3,21**. იხ. მაგარი.

**შემავალ-ი:** „რაჲთა შემავალნი იგი ნათელსა ხედვიდენ“ **ლ. 8,16**; „ვიხილენ უღმრთონი, შემავალნი საფლავად“ O, **ეკლ. 8,10**; „მჴედარი, ბრძოლად შემავალი“ **მ. ცხ. 39r**; „გამომავალთა და შემავალთა არა იყოს მშჳდობაჲ ჭირისაგან“ O, **ზაქ. 8,10**. იხ. შესლვა.

**შემამკობელ-ი:** **შემამკობელი სძლისაჲ** სიძის ძმობილი, ხელის მომკიდე: „შეუდგს... სიძე შემამკობელსა სძლისასა“ **გრ. ნაზ.-შობ. 299,26**. იხ. შემკობა.

**შემართ** შიგნით: „იყვნეს თავნი მათნი გამართ და ბოლოები მათი შემართ“ M, **II ნშტ. 4,4**. იხ. მართ.

**შემართება** მიმართება: „მზირთა მათ შეიმართეს“ M,—„მზირი... მიიმართეს ღავასა ზედა“ G, **მსჯ. 20,37**; „შეიმართოს კაცად-კაცადმან პირის-პირ ქალაქად“ M,—„მიმმართებელი თითოეული პირის-პირ ქალაქად მიმართ“ G, **ისუ ნ. 6,5**. იხ. მართება; შემმართებელი.

**შემართუმელ-ი** «მომავალი»: „შემართუმელთა მათ მისცემდ სასყიდელსა შენსა კაცთა სავაჭროდ შენდა“ O, — „მომავალთა ნაცვალად მისცემდეს სასყიდელსა შენსა კაცთა, ვაჭართა შენთა“ pb., **ეზეკ. 27,15**. იხ. შერთუმა.

**შემარილება** «დამარილება»: „რაჲ-მე შეიმარილოს?“ C,—„რაჲთა დაიმარილოს?“ DE, **მრ. 9,50**; „მარილმან ჭეშმარიტებისამან შეამარილენ იგი“ **საკ. წიგ. II 1,9**; „ჯერ-არს შენდა, რაჲთა იქმნე მარილ და შეამარილო სული შენი“ **მ. სწ. 186,4**. იხ. მარილი.

**შემასმენელ-ი** «ძჳრის-მეტყუელი», დამბეზღებელი, დამსმენი: „არს შემასმენელი თქუენი მოსე“ DE,—„არს, რომელი ძჳრის-მეტყუელ არს თქუენთჳს“ C, **ი. 5,45**; „პირის-პირ აქუნდენ შემასმენელნი იგი“ **საქ. მოც. 25,16**; „წარმომიდგეს შემასმენელნი იგი“ **საქ. მოც. 25,18**; „არა უჴმან (მსაჯულსა) შემასმენელნი და მოწამენი, რამეთუ ყოველივე ცხად არს“ **მ. სწ. 111,14**; „შეჰრისხნა შემასმენელთა მისთა“ **ლიმ. 54,28**. იხ. შესმენა.

**შემასხმელ-ი** მაქებელი, «მემღერე», «საფსალმუნე»: „ვყვენ ჩემდა შემასხმელნი“ O,—„ვყვენ ჩემდა მემღერენი“ pb., **ეკლ. 2,8**; „ჴმაჲ შემასხმელთა შენთაჲ არღარა ისმეს მერმე“ O,—„ჴმაჲ საფსალმუნეთა შენთაჲ არღარა ისმეს მერმე“ pb., **ეზეკ. 26,13**; „მისცემდეს ნაწილსა და განაყოფსა შემასხმელთა მათ“ O, **ნეემ. 12,46**; „შემასხმელნი, მეფსალმუნენი მათნი, მამანი და დედანი—ორას“ O, **II ეზრა 2,65**. იხ. შესხმა; შდრ. ფსალმუნთ-შემასხმელი.

**შემატება** «ზედა-დართვა», «შეძინება»: „შეგემატოს თქუენ“ C,—„ზედა-დაგერთოს თქუენ“ DE, **მრ. 4,24**; „რავდენი მოაკლო ცოდვათა თჳსთა, ანუ რავდენი შეჰმატა სათნოებათა თჳსთა?“ **მ. სწ. 26,30**. „არა არს დაკლება და **შემატება**“ O,—„არა არს დამცირებად არცა შეძინებად“ pb., **ზირ. 18,5**. იხ. მატება.

**შემატყუებელ-ი** მცოდნე: „მოავლინენით ჩუენდა კაცნი თქუენგანნი, რომელნი ბრძნად საგონებელ იყვნენ და საქმესა შემატყუებელ“ **ბალ. 143,34**. იხ. შეტყუება.

**შემაშინებელ-ი** «მაშინებელი»: „არა იყოს შემაშინებელი თქუენი“ G,—„არავინ იყოს მაშინებელი თქუენდა“ pb., **ლევიტ. 26,6**; „ნუცამცა დაიღრჭენენ კბილთა მათთა შემაშინებელად სულისა ჩემისა“ **მ. სწ. 230,31**. იხ. შეშინება.

**შემაწუხებელ-ი** დამამწუხრებელი, დამაღონებელი: „ხადინ შემწედ თჳსა და ბოროტის-ყოფად მავნებელთა მათ მისთა და შემაწუხებელთა“ **მ. ცხ. 79v**; „რომელიმე მეყსეულად (არნ) მიზეზთაგან გარეშეთა, შემაწუხებელნი, გინა თუ განმახარებელნი“ **ბ. კეს.-კაც. აგებ. 34,22**. იხ. შეწუხება.

**შემგბარ-ი** (შემგბრისა) მოხარშული: „ჩნდა ძირი ნაწერისაჲ, ვითარცა წამლისა მიერ შემგბრისა წერილი“ **მ. ცხ. 97r**.

**შემგზავნა:** „უკუეთუ ქალი იყოს, ქალწულთა თანა მოღუაწეთა შეიმგზავნების“ **მ. ცხ. 245v**. იხ. [მგზავნა].

**შემგუვე** შესაბამისი, შესაფერისი, «ზომითი»: „იშენეთ თავისა თჳსისა სახლ შემგუვედ“ O,—„უშენე თავსა შენსა სახლი ზომითი“ pb., **იერემ. 22,14**.

**შემდგომ** უკან: „არა იყო შემდგომ სახლსა დავითისსა“ **O, III მფ. 12,20**.

**შემდგომ-ი** «უკუანა», «ანთჳპატი», «მეორე», «შემდგომად მეფისა», მოადგილე, ნაცვალი; მომდევნო, შედეგი, «ლერკოლოტი»: „შემდგომსა (უკუანასა pb.) მას დავივიწყებ და წინასა მას მივსწუდები“ **Q, ფლპ. 3,13**; „რომელი-იგი იყო მთავრისა შემდგომისა მის თანა სერგისა“ Ꞇ,—„რომელი-იგი იყო მთავრისა მის ანთჳპატისა თანა სერგისა“ Ꞇ, **საქ. მოც. 13,7**; „აღსუა იგი ეტლსა, შემდგომსა მისსა“ **O, დაბ. 41,43**; „პირმშოჲ მისი იოელ, შემდგომი მისი აბირონ“ **O, I მფ. 8,1**; „ამცნო... მღდელსა მას დიდსა და მღდელთა მათ შემდგომთა“ **O, IV მფ. 23,4**; „მიხედნა მას მანგნატიოს, შემდგომმან მეფისამან“ **გ´ი 259v**; „რაჲ-იგი ყოფად არს თქუენდა შემდგომთა მათ ჟამთა“ **იპ. რომ.-კურთხ. იხაკ და იაკ. 50,11**; „წიგნთაგან გულისჴმის-საყოფელ არს შემდგომთათჳს“ **იპ. რომ.-კურთხ. იხაკ და იაკ. 12,3**; „არცა წინამძღუარი და არცა შემდგომი... არავინ შევიდეს სასუფეველსა ღმრთისასა“ **მ. სწ. 269,3**; „ქმა არს შემდგომი ესე მასწავლელად“ **ბ. კეს.-ექუს. დღ. 59,16**; „ჰამანს ლერკოლოტსა წარუთქუამს“ O,—„ამან, რომელი შემდგომებს... ეტყოდა“ M,—„ამან მეორემან, შემდგომად მეფისამან თქუა“ pb., **ესთ. 4,8**.

**შემდგომად** შემდეგ, «კუალსა»: „შემდგომად ამისსა“ **ქ. ცხ. 19,5**; „არა ოდეს ყოფილ იყო არცა წყლის რღუნას წინათ და არცა შემდგომად“ **ქ. ცხ. 6,8**; „შემდგომად სამისა დღისა მოვიდა ვარსქენ პიტიახში“ **შუშ. IV 8**; „შემდგომად ჩემსა მოსლვაჲ“ DE,—„კუალსა ჩემსა სლვად“ C, **მრ. 8,34**; „მიაქუნდა შემდგომად იესუჲსა“ DE,—„მიღებად კუალსა იესუსა“ C, **ლ. 23,26**.

**ამისა შემდგომად** მერმე, ამიერიდან: „ამისა შემდგომად“ G, **რიცხ. 19,7**; „ამისა შემდგომად ენება წარწყმედაჲ ქუეყანისა მის სომხითისაჲ“ **მსკ. 25,16**. იხ. შემდგომი.

**შემდგომება:** „ეგრეთვე არს შემდგომებაჲ ბუნებისაჲ“ **ბ. კეს.-ექუს. დღ. 76,14**. იხ. შემდგომი.

**შემდგომითი-შემდგომად** თანმიმდევრობით; «განწესებულად»; რიგზე: „უბრძანა კაცად-კაცადისა მათისა დასხდომაჲ სახელით შემდგომითი-შემდგომად“ **საკ. წიგ. II 71,41**; „შემდგომითი-შემდგომად მიწერად შენდა“ DE,—„განწესებულად მიწერად შენდა“ C, **ლ. 1,3**; „ეგრეთ შემდგომითი-შემდგომად ფსალმუნსა ამას იტყოდეს“ **სბსტ. 134,6**. იხ. შემდგომად.

**შემდგომითი-შემდგომება** თანდათანობა, თანმიმდევრობა: „შემდგომითი-შემდგომებაჲ იგი შობისაჲ სიკუდილითა იცნა“ **H—2251,340v**. იხ. შემდგომება.

**შემეტყუელ-ი** «მსახური»: „ორნივე თქუენ—შემეტყუელნი ეშმაკისანი“ B,—„თქუენ ორნივე მსახურნი ხართ ეშმაკისანი“ **A. სბსტ. 132,26**. იხ. მეტყუელი.

**შემეცნიერება** გაცნობა: „იქმნა შემეცნიერებაჲ თევდორესი კეთილად მსახურისა ევსებიაჲსა“ **თ´ე 553**; „ნუ გაქუნ სიყუარული ყრმისა თანა, ნუცა შემეცნიერებაჲ დედაკაცისა თანა“ **Ath.—12,133v**. იხ. მეცნიერება.

**შემზადება** აგება, გამზადება, მომზადება, «აღმზადება»: „კარავი შეიმზადა პირველი“ **ჰებრ. 9,2**; „შეიმზადა მახჳლი და ენება მოკლვაჲ მისი“ **ი.-ე. 46,9**. „იქმოდეს სახლსა მას უფლისასა **შემზადებად** და განმაგრებად“ **M, II ნშტ. 34,10**; „რასა უკუე მოასწავებს შემზადებაჲ კაცისაჲ მართლ დგომითა?“ **გრ. ნოს.-კაც. აგებ. 152,4**; „ესე არს შემზადებაჲ საბაზმაკისაჲ“ G,—„ესე არს აღმზადება სანთელთა“ pb., **რიცხ. 8,4**. „მოართუა ფრიად კეთილად **შემზადებული**“ **მ. ცხ. 356r**; „წამალმან კეთილად შემზადებულმან მკურნალისა მიერ ჴელოვნისა, დაჰჴსნის სენთა სიმძაფრე“ **მ. სწ. 61,34**. იხ. მზადება; შესამზადებელი.

**შემთხუევა** «შეხუდომა», «მოწევნა», «შეხება», «გარე-მოხუევა», შეხვედრა, შეყრა, გადახდომა, შეგბება, მიღება, მიყენება; განსაცდელი, ცთუნება, სასჯელი: „შემემთხჳნეს მე ესევითარნი და ვჭამო მე“ G,—„შემხუდა მე ესევითარი და ვჭამო“ **O, ლევიტ. 10,19**; „რაჟამს შეემთხუიის ჭირი“ C—„რაჟამს მოიწიის ჭირი“ DE, **მრ. 4,17**; „არა შეგუემთხჳოს ჩუენ კრულებაჲ“ B,—„არა შეგუეხოს ჩუენ სატანჯუელი“ **A. სბსტ. 130,10**; „იესუ შეემთხჳა მათ“ **მთ. 28,9**; „შეგემთხჳოს“ თქუენ კაცი“ **ლ. 22,10**; „ჭირი თუ რაჲმე შეგემთხჳოს“ **O, ზირ. 12,18**; „რაჲ შემემთხჳოს მე, არა ვიცი“ **საქ. მოც. 20,22**; „უკუეთუ ჭირი შეგემთხუეოდის“ **O, ზირ. 6,12**; „რომელი შეემთხჳა აბრაჰამს“ **ჰებრ. 7,1**; „ნურას შეიმთხუევ თავსა შენსა ბოროტსა“ **საქ. მოც. 16, 28**; „შეიმთხჳნა იგინი“ **ლ. 9,11**; „დიდებისა წილ შეამთხჳის მას გინებაჲ“ **O, ზირ. 29,9**; „ნუცა შეიმთხუევ თავსა შენსა გინებასა“ **O, ზირ. 1,38**; „რაჲსა შრომასა შეამთხუევ მაგათ?“ **ვარ. 809**; „მარჯუენჱ მისი შემემთხჳოს (გარე-მომეხჳა M) მე“ **O, ქება 8,3**. „ყოველი იგი ქალაქი გამოვიდა **შემთხუევად** იესუჲსა“ **მთ. 8,34**; „გამოვავლინნე ყოველნი შემთხუევანი ჩემნი გულსა შენსა“ **O, გამოსლ. 9,14**; „შემთხუევაჲ ერთი შეემთხჳოს მათ ყოველთა“ **O, ეკლ. 2,14**; „შემთხუევისაგან ეშმაკისა შუა დღესა (არა გეშინოდის)“ **ფს. 90,6**; „რაჲსა-მე ვიშევ მე ძჳრ-ძჳრადისა ამისთჳს შემთხუევისა?“ **ფლკტ.**

**142,29**; „შეიმუსრვინ კლდისა შემთხუევითა“ **მ. სწ. 117,15.** „არამცა **შემთხუეულ** იყო ესე ჩუენდა“ **ი. მოც. 73,3.** იხ. მთხუევა; შესამთხუეველი.

**შემკობა** «განშუენება», მორთვა, მოკაზმა, ჩაცმა; შექება: „შეამკობთ მოსაჴსენებელსა მართალთასა“ DE,—„განაშუენებთ სამარებსა მას მართალთასა“ C, **მთ. 23,29**; „შეამკო ტაძარი იგი ქვითა პატიოსნითა“ M, **II ნშტ. 3,6**; „ვითარცა სძალი შემამკო მე სამკაულითა“ I, **ეს. 61,10**; „ღმერთმან ესრეთ შეამკვის“ **მთ. 6,30**; „ვინ შეამკოს ქალაქი, ნუუკუე ცეცხლმან მან?“ O **მიქ. 6,9**; „შევამკოთ წარჩინებულისა დავითისი სიმჴნჱ“ **დ.დ. 124,8**; „ნუ შეიმკვები სამოსლითა დიდფასისაჲთა“ H—**622,8v.** „ვითარცა მეძავი **შემკობილ ხარ**“ **მ. ცხ. 344r.** იხ. მკობა; შემამკობელი, შემკული, შეუმკობელი.

**შემკობილება:** „საჴმარ არს ფურცელთამიერიცა იგი ჩრდილი შემკობილებისათჳსცა და ნაყოფთა ცვულებისა“ **მ. ცხ. 234v.** იხ. მკობა.

**შემკრებელ-ი** «რომელი შეკრებს»: „შემკრებელმან ნაცარსა დიაკეულისასა განრცხას სამოსელი მისი“ G,—„რომელმან შეკრიბოს ნაცარი იგი დიაკეულისა მის, განირცხეს სამოსელი თჳსი“ pb., **რიცხ. 19,10**; „არავინ ვისა იყოს შემწე:... არცა ფასი შემკრებელთა თჳსთა“ **ანდ.-ანატ. 202,17.** იხ. შეკრება.

**შემკულ-ი** მორთული, შემკობილი: „რაჲსა გამოხუედით ხილვად? კაცისა, ჩჩჳლითა სამოსლითა შემკულისა“ C, **მთ. 11,8**; „სამკაულითა შემკულ არიან“ **ოქრ.-გურიტ. 226,12**; „შუენიერად შემკულ, ვითარცა დედოფალი ბლუარისაჲ“ **ფიზ. XIX 11**; „საყურსა ოქროჲსასა და ანთრაკსა პატიოსანსა შემკულ ·არს“ O, **იგ. სოლ. 25,12.** იხ. შემკობა; უშემკულესი.

**შემკულება** შემოსილობა, მორთულობა: „მხატვართა მიამსგავსიან გამოწერით ხატთა მეფეთასა სახითა და შემკულებითა მათითა“ **გრ. ნოს.-კაც. აგებ. 149,9**; „სადა-მე იყოს შემკულებაჲ სამოსლისაჲ?“ **მ. სწ. 15,1.** იხ. შემკული.

**შემკჳდრებულ-ი** იხ. მკჳდრობა, მკჳდრება.

**შემლოცველ-ი:** „არა მივიდა იგი კითხვად და კურნებად მისანთა და გრძნეულთა, და არცა შემლოცველთა და არცა წიგნის-მწერალთა, რომელი-იგი ყელსა გამოაბიან“ **მ. სწ. 47,21.** იხ. შელოცვა.

**შემმართებელ-ი** მარჯვე: „იყო იგი ქველი და შემმართებელი“ **ქ. ცხ. 140,9.** იხ. შემართება.

**შემმოსელ-ი** ჩამცმელი: „მოვედით ჩემდა... შიშუელთა შემმოსელნი“ **მ. სწ. 61,11.** იხ. შემოსა.

**შემნდობელ-ი** მიმტევებელი, მპატიებელი: „შენ მხოლოჲ მოწყალე **ხარ** და შემნდობელ და ძჳრუჴსენებელ“ **მ. სწ. 217,4**; „მოწყალე ხარ, უფალო, და შემნდობელ ცოდვათა“ H—**341,690.** იხ. შენდობა.

**შემოახლება** «მოახლება», მოახლოება: „ღამჱ განგუეშორა და ნათელი შემოგუეახლა“ **ჰრომ. 13,13**; „შემომეახლნედ და იტყოდედ, და ერთბამად სამართალსა მოუთხრობდედ“ I,—„მომეახლნენ და იტყოდიან ერთბამად, მაშინ სამართალსა მოუთხრობდენ“ O, **ეს. 41,1**; „ეგრე შემოვიახლე მე სახლი ისრაჱლისაჲ“ I, **იერემ. 12,11.** „მარხვისაგან არიან განწესებანი მართლმმარხველთანი, არა **შემოახლებული** ესე, არამედ რომელსა-იგი მოველით“ **ოქრ.-მარხ. და იონ. 100,8.** იხ. ახლო.

**შემობმა** დართვა, მიყოლება: „რომელი-იგი შემოაბა და იტყჳს, ვითარმედ...“ **იპ. რომ.-კურთხ. ისაკ და იაკ. 108,11.** იხ. ბმა.

**შემოგარე** გარშემო: „ესმა რაჲ შემოგარეთა მათ სოფლებთა დიდებაჲ ღმრთისაჲ“ Ath.—**11,250v**; „რომელსა-იგი ყოველი ქუეყანაჲ და შემოგარენი წარმართნი დაეპყრნეს“ **A—92,626.**

**შემოგდება** შეგდება, ჩაგდება; გადაგდება: „შემომაგდეს მე სახლსა ამას ჯურღმულისასა“ O, **დაბ. 40,15**; „შემოუგდე წყალი სარწყავი“ **მ. ცხ. 76r.** იხ. გდება.

**შემოდგომა** «მოდევნა», მოყოლა: „შემომიდეგინ მე“ **მრ. 8,34**; „რომელი შემომიდგეს მე“ DE,—„რომელი მომდევდეს მე“ C, **ი. 8,12**; „შემომიდეგ კუალსა ჩემსა“ **იპ. რომ.-კურთხ. მოხ. 176,18**; „შემომიდეგ მე ეკლესიად“ **საკ. წიგ. II 117,8**; „შემოგჳდგეს ჩუენ ბარბაროზნი“ **ლიმ. 7,32.** „რომელსა უნდეს **შემოდგომაჲ** ჩემდა“ **მ. სწ. 11,33**; „რომელთა ჰნებავს შემოდგომად ჩემდა“ **ლ. 9,23.** იხ. დგომა.

**შემოდება:** „შემოიდვა თავსა ქუეშე თჳსსა ვითარცა სასთუნალი“ **მ. ცხ. 192r.** იხ. დება.

**შემოვედრება** შემოფარება: „შემოევედრებოდიან თესლნი მრავალნი უფალსა“ O, **ზაქ. 2,10**; „მოკუდა ჭაბუკი იგი, რომელი შემოგჳვედრა ჩემდა“ **მ. სწ. 292,15.** „მომეც ნიში... **შემოვედრებულთა** შენდა“ **მსკ. 43,1.** იხ. ვედრება.

**შემოვლინება** შემოყვანა: „შემოავლინე საცთური ქალაქსა ამას“ **ფლკტ. 153,22.** იხ. ვლინება.

**შემოკლება** მოკლება, შემცირება: „არა თუმცა შემოკლდეს დღენი იგი“ C, **მთ. 24,22**; „სენი წრტიალი შეამოკლის მკურნალმან“ O, **ზირ. 10,11**; „შეამოკლა მათგან ჴორციელებაჲ“ **იპ. რომ.-კურთხ. ისაკ და იაკ. 58,6.** „წინაწარმეტყუელებდა სიყმილისა მისთჳს და **შემოკლებისა** მისთჳს მსხუერპლთაჲსა“ **წწტყ. 93 (დ.).** „ჟამი ესე **შემოკლებულ** არს ამიერითგან“ **I კორ. 7,29**; „სიტყუაჲ, აღმასრულებელი და შემოკლებული სიმართლესა შინა“ **დ. დ. 124,8**; „შემოკლებულად-რე მნებავს უწყებაჲ თქუენი“ **მ. სწ. 87,17.** იხ. კლება; შდრ. სულშემოკლებული.

**შემოკრება** «ეკკლესიება», შეყრა; დაკრეფა: „შემოკრიბე ჩემ წინაშე მთავრები იგი თქუენი“ M,—„აეკკლესიენით ჩემდამო ტომთ-მთავარნი თქუენნი“ G, **II შჯ. 31,28**; „შემოკრბეს მოციქულნი იესუჲსა“ **მრ. 6,30.** „შემომიკერბით და გითხრა თქუენ“ O, **დაბ. 49,1**; „შემოკრიბეს ყოველი ჴრმლოსანი უცხოთესლთა მათ“ O, **I მფ. 5,11**; „შემოკერბით მუნ“ O, **იოვ. 3,11**; „შემოიკრიბენ ჴელნი შენნი“ O, **I მფ. 14,19**; „შემოკრიბე ერი ეგე ჩემ წინაშე“ M,—„ეკლესია-ყავ ჩემდა მომართ ერი“ G, **II შჯ. 4,10.** „**შემოკრებულნი** ღმრთისა მიმართ“ G, **რიცხ. 16,11.** იხ. კრება.

**შემოლტოლვილ-ი** შემოხვეწილი: „ჰრქუა ნათესავსა სპარსთასა, რომელნი შემოლტოლვილ იყვნეს სარკინოზთაგან“ **ქ. ცხ. 194,8.** იხ. ლტოლვა.

**შემომავალ-ი** დამდეგი: „არა უწყი, რაჲ მოიწევის შენ ზედა შემომავალსა ამას ღამესა“ **მ. სწ. 254,19.** იხ. შემოსლვა.

**შემომყვანებელ-ი** იხ. წერილის-შემომყვანებელი.

**შემომჯუღება** «კრულ-ყოფა», შემუჭვა, შეკუმშვა: „არცა შემოიმჯუღო ჴელი შენი ძმისაგან შენისა ნაკლულევანისა“ G,—„არცაღა კრულ-ჰყო ჴელი შენი ძმისა მის შენისა ნაკლულევანისა“ M, **II შჯ. 15,7.**

**შემოოჭება:** „რაჟამს მოკრბის და შემოიოჭის, (ფირტჳ) შეიწრდის“ **გრ. ნოს.-კაც. აგებ. 225,16.** იხ. ოჭ-.

**შემორთვა** შემომატება, შემოერთება: „შემოერთნეს მას და მოადგეს მრავალნი“ pb., **II ნშტ. 15,9.** იხ. რთვა; შემოსართავი.

**შემოსა** «გარე-შერტყმა», «მილება», ჩაცმა, შემკობა, მოსხმა; ყდის გაკეთება, «მოდება»: „შემმოსა მე სიხარული“ Ⴀ,—„გარე-შემარტყ მე სიხარული“ Ⴂ, **ფს. 29,12;** „შეიმოსედ მეყსეულად სირცხჳლი“ Ⴀ,—„მიიღედ მეყსეულად სირცხჳლი მათი“ Ⴂ, **ფს. 39,16;** „შეიმოსა, ვითარ ერთი ამათგანი“ **მთ. 6,29;** „ჰეროდე შეიმოსა სამოსელი სამეფოჲ“ **საქ. მოც. 12,21;** „შეიმოსოდიან სამოსელი სხუაჲ, რაჟამს შევიდოდიან ტაძრად“ IO, **ეზეკ. 42,14;** „სამოსელი სელისაჲ შეიმოსოდიან და არა შეიმოსოდიან მატყლისაჲ“ I, **ეზეკ. 44,17;** „შეჰმოსა მას სახჱ მონაზონებისაჲ“ **მ. ცხ. 170v;** „შემოსა იგი ოქროჲთა რჩეულითა“ O, **III მფ. 10,18;** „შეიმოსე სამოსელი ეგე შენი“ **საქ. მოც. 12,8;** „შემოსეს მას ძოწეული“ **ან. ებრ. 310;** „შეჰმოსეს მას თჳსივე სამოსელი“ **მთ. 27,31;** „შევიმოსე თავით ჩემით სიკეთჱ ჩემი“ O, **ეზეკ. 27,4;** „შემოსეს იგი და განილეს და დაჰფლეს“ **საქ. მოც. 5,6;** „რომელი ზრდის, იგივე შეჰმოსს“ **მ. სწ. 190,21.** „შეიმოსა ჴელითა საწყალობელისა გიორგისითავე“ Ier. — **156, 206v;** „შეიმოსე სამოსელი თჳსი“ O,—„მოიდვა შესამოსელი შენი თავსა ზედა“ G, **რუთ 3,3.** „შურდა შენთჳს გჳრგჳნი იგი მოღუაწეთაჲ **შემოსად**“ **მ. სწ. 107,17.** „მიადგა... **შემოსილთა** ჰაკინთინონითა, წინამძღუართა და ერის-თავთა“ I, **ეზეკ. 23,6;** „შემოსილი გარეთ და შინაჲთ ოქროჲთა“ **ჰებრ, 9,4;** „შინაგან ფესუედითა ოქროვანითა შემკულ არს და შემოსილ“ **ოქრ.-გურიტ. 226,14.** იხ. მოსა; შდრ. ნიშებ-შემოსილი, სიკუდიდშემოსილი, სულშემოსილი, ღმერთშემოსილი, შემმოსელი, შესამოსელი.

**შემოსავალ-ი** შესავალი: „ვადიდებთ შემოსავალსა კარისასა“ **განს. ი. 199,16.** იხ. შემოსლვა.

**შემოსართავ-ი** შესართავი: „მოწესეობდეს... შემოსართავსა ჴევისასა რომლისამე“ **ოხკ. 10,11.** იხ. შემორთვა.

**შემოსილ-ი** იხ. ცხორება-შემოსილი.

**შემოსილება** «მხილება», საბურველი, პირბადე: „ვინმე გამოაცხადოს პირი შემოსილებისა მისისაჲ?“ M,—„ვინ განაცხადნეს პირი მხილებისა მისისაჲ?“ pb., **იობ 41,4.**

**შემოსლვა** «შესლვა»: „გამოიყვანე კაცი, რომელი შემოვიდა სახიდ შენდა“ G,—„გამოიყვანე კაცი იგი, რომელი შევიდა სახლსა შენსა“ M, **მსჯ. 19,22;** „რაჟამს შემოვიდეს საზღვართა თქუენთა“ O, **მიქ. 5,6;** „სართულსა სახლისა ჩემისასა შემოხჳდე“ **ლ. 7,6.** „აიძულე **შემოსლვაჲ**“ C, **ლ. 14, 23;** „შემოსლვით შემოვიდეს მეფჱ ბაბილონისაჲ“ O, **იერემ. 36,29;** „ერთი არს ყოველთაჲ შემოსლვაჲ სოფლად“ O, **სიბრძ. სოლ. 7,6.** „**შემოსრულთა** მათთჳს ძმათა მტყუვართა, რომელნი შემოვიდეს განმსტრობად აზნაურებასა მას ჩუენსა“ **გალ. 2,4.** იხ. სლვა; შემომავალი, შემოსავალი.

**შემოტევება:** „ესეღა თუმცა მეცნა, არამცა შემოგიტევე შენ“ **შუშ. X 14.** იხ. ტევება.

**შემოქმედ-ი** შემქმნელი: „მოიჴსენე შემოქმედი შენი დღეთა სიჭაბუკისა შენისათა“ O, **ეკლ. 12,1;** „ყოველი დაბადებული შენ შემოქმედსა გმსახურებენ“ O, **სიბრძ. სოლ. 16,24;** „ჰრქჳს-მეა ქმნულმან შემოქმედსა?“ **ჰრომ. 9,20;** „შემოქმედი მისი შორით არა იხილეთ“ I, **ეს. 22,11.** იხ. შექმნა.

**შემოქორწინება** შერთვა: „შემოჰქორწინებდეს და განჰქორწინებდეს“ Sin.—**97,8v.** იხ. ქორწინება.

**შემოქუან-** მოტანა: „იყო ვითარცა შემოაქუნდა გუადრუცი იგი წინაშემდგომელთა მათ მეფისა მიმართ“ M, **II ნშტ. 24,11;** „შემოაქუნდა მჭელეულები ბჭეთა ისრაჱლისათა“ O, **ნეემ. 13,15.** იხ. შექუან-.

**შემოქცევა** შემობრუნება, «მოქცევა»: „შემოიქცა ყოველი ისრაჱლი მის თანა“ G,—„მოიქცა ისოჲ და ყოველი იგი ისრაჱლი“ M, **ისუ ნ. 10,15;** „სავსე წარვედ და ცალიერი შემომაქცია უფალმან“ G,—„...მომაქცია მე უფალმან“ M, **რუთ 1,21.** „**შემოქცევასა** ჩემსა მშჳდობით გოდოლი ესე დავარღჳო“ G, **მსჯ. 8,9.** იხ. ქცევა.

**შემოღება** შემოტანა, შემოყვანა: „არარაჲ შემოვიღეთ სოფლად“ **I ტიმ. 6,7;** „ცუდი სიტყუაჲ შორის შემოვიღე“ **მ. ცხ. 290r;** „შემოიღონ წვალებაჲ წარწყმედისაჲ“ **II პეტრე 2,1;** „შემოვიღოთ აწ ელიაცა“ **ოქრ.-პეტრე და ელია 216;** „შემოიღონ მათ ბრძოლაჲ დაუცადებელი“ **ბ. კეს.-ექუს. დღ. 88,28.** იხ. ღება; შდრ. შემოხუმა.

**შემოყვანება** შემოტანა, შემოყვანა, შემოგვრა: „შემომიყვანნა ჩუენ ადგილსა ამას“ GM, **II შჯ. 26,9;** „შემოიყვანე იესუ“ **ანან. 194,20;** „ბრმანი და მკელობელნი შემოიყვანენ აქა“ **ლ. 14,21.** „რად არა სეფექაცითა ჰბრძანე **შემოყვანებაჲ** მისი?“ **ანან. 198,37.** იხ. ყვანება.

**შემოყვანა:** „ქუალად შემოჰყავს პირმშოჲ იგი სოფლად“ **ჰებრ. 1,6.**

**შემოყოფა** შემოდგომა, ამოდგომა; შემოსახლება: „უბიწონი და წრფელნი შემომეყვნეს“ **ფს. 24,21.** „სიმართლე ერთი იყოს თქუენი და მწირისაჲ, რომელი **შემოყოფილ** იყოს თქუენდა“ G, **რიცხ. 15,16.** იხ. ყოფა.

**შემოყრა** შემოკრება: „მტერი არა ოდეს დასცხრების შემოყრად სახლსა შენსა ყოველსავე უშუერებასა“ **მ. ცხ. 296r.** იხ. ყრა.

**შემოწებება** შემოკვრა: „რომელი აღიღეს და შესაწევნელად იჴუმევდეს და შემოსწებეს ნავსა“ **საქ. მოც. 27,17;** „კარი შემოიწება ზურგით“ O, **დაბ. 19,6.** იხ. წებო.

**შემოწევა** შემოსვლა: „შემოიწიოს დღე და მაშინ დაფარის ბნელი იგი ბრწყინვალებითა მზისაჲთა“ H—**341,795.** იხ. წევა.

**შემოწვენა** ჩაწვენა: „ყრმაჲ იგი თჳსი მომკუდარი შემოაწვინა უბეთა ჩემთა“ **III მფ. 2,20.** იხ. წვენა.

**შემოწირვა** მირთმევა: „ქურივმან ამან გლახაკმან უფროჲს ყოველთა შემოწირა ფასის-საცავსა ამას“ **მრ. 12,43;** „ნუ საკლველებსა და მსხუერპლებსა შემოჰწირევდით ჩემდა“ **საქ. მოც. 7,42;** „უკუეთუ შემოსწიროთ საკურთხეველსა ჩემსა ბრმაჲ“ **O, მალაქ. 1,8.** იხ. წირვა.

**შემოწიფება** მოწევნა: „ღამე შემოეწიფა და ეუწყა თავით თჳსით, ვითარმედ საწუთროსა ამას სოფელსა დაუტეობს“ **მ. სწ. 294,15.** იხ. წიფება.

**შემოწოდება** დაძახება: „შემოუწოდეთ აქა ბერსაბეს“ **III მფ. 1,28.** იხ. წოდება.

**შემოწყუდევა** შემოგდება, ხელში ჩაგდება: „შემოაწყუდიოს უფალმან მტერი შენი ჴელთა შენთა“ **O, I მფ. 26,8.** იხ. წყუდევა.

**შემოხება** «მოხება»: „ნუ შემომეხები“ DE,—„ნუ მომეხები“ **C, ი. 20,17;** „შემომახეს მე მდევართა ჩემთა უსჯულოებაჲ“ **ფს. 118,150.** იხ. ხება.

**შემოხუეულ-ი** იხ. ნისლშემოხუეული.

**შემოხუეწა** შემოფარება თავისა: „შემოიხუეწნეს... ორნივე მეფენი ქართლისანი მცხეთას“ **ქ. ცხ. 51,17.** იხ. ხუეწა.

**შემოხუმა** შემოტანა, შემოყვანა ბევრისა: „არა შემოვიხუნეთ ღმერთნი მრავალნი“ **გრ. ნაზ.-შობ. 296,20;** „დიდსა შემოიხუამს უკეთური ეშმაკი“ **მ. ცხ. 43v;** „წმიდანი შემოიხუნა სახიდ თჳსა“ **შუშ. IV 23.** იხ. ხუმა; შდრ. შემოღება.

**შემოჴდომა** შემოსვლა: „უცნებაჲ კაცთაჲ შემოჴდა სოფლად“ **O, სიბრძ. სოლ. 14,14;** „იწროებაჲ მწარჱ სიყმილისაჲ შემოჴდა ჩუენსა სახლსა“ **საკ. წიგ. II 93,16.** იხ. ჴდომა.

**შემოჯდომა** ქვეშ შედგომა: „შემოგიჯდე და აღგიკიდო შენ“ **მ. ცხ. 272v.** იხ. ჯდომა.

**შემპალ-ი** დამპალი: „შემპალი გადადვან გარეშჱ ბჭეთა იერუსალჱმისათა“ **O, იერემ. 22,19.** იხ. მპალი.

**შემპოვნებელ-ი** პირფერი, პირმოთნე: „კაცსა წინაშე—პირსა შემპოვნებელ, და უკუანა—ძჳრის-მზრახველ“ **მ. სწ. 262,7.** იხ. შეპოვნება.

**შემრგულება** შეთხზვა, შედგენა: „შემასხნა მე სიტყუანი ესე პირსა ჩემსა შემრგულებად სიტყუათა ამათ წინაშე შენსა“ **O, II მფ. 14,19.** იხ. მრგული.

**შემრღუევა** ამღვრევა: „ცხორებაჲ არს, რომელსა არა შეამრღუევს სიკუდილი“ **ბალ. 52,2.** „ჰხედვიდეს (მომაკუდავი) გარემოჲს მდგომარეთა თუალითა **შემრღუეულითა** და პირითა მჭუნვარითა“ **მ. სწ. 98,28.** იხ. მრღუევა; შეუმრღუეველი.

**შემრჭუალვა** იხ. შემშჭუალვა.

**შემსახურება** დახარჯვა: „უფროჲსი შეამსახურა სამარტჳლესა მას“ **ვარ. 816.** იხ. მსახურება.

**შემსგავსება** შეფარდება: „შეემსგავსების მარადის ყოფითა სახელი თითოეულისაებრ საქმისა“ **ეპ. კჳპრ.-ალვს. 225,6.** იხ. მსგავსება; შესამსგავსი, შეუმსგავსი.

**შემსგავსებულ, შემსგავსებულად** «-ებრ», მსგავსად: „შემსგავსებულ დღეთა ძალი შენი“ **იპ. რომ.-კურთხ. მოხ. 186 14;** „შემსგავსებულად ბრძანებულისა მის“ **ზირ. 33,16;** „შემსგავსებულად უსჯულოებისა მისისა“ pb., — „ულმრთოებისაებრ მათისა“ **G, II ზჯ. 25,2.** იხ. შემსგავსება.

**შემსგავსებულ-ი** მსგავსი: „შემდგომად შემსგავსებულისა მოძღურებისა“ **მ. ცხ. 324v.** იხ. შემსგავსება.

**შემსჭუალვა** იხ. შემშჭუალვა.

**შემტერება** გადამტერება: „მეფე შეემტერა და განასხნა ქუეყანით ჩუენით“ **ბალ. 26,32.** იხ. მტერება.

**შემტკიცება** გამაგრება; «შეყოფა»: „შეიმტკიცენ წელნი შენნი“ **I, იერემ. 1,17;** „შევამტკიცო იგი, ვითარცა ლოდი ლოდსა კუბაჲ“ **M,**—„შეყოფილ არს მისა, ვითარცა ლოდი ოთხკუთხედსა ზედა“ pb., **იობ 38,38;** „შეიმტკიცნის ნიჩურნი მისნი“ **ფიზ. XX 33.** „სარწმუნოებითა... **შემტკიცებული**“ **მ. ცხ. 175v.** იხ. მტკიცება; შესამტკიცელი.

**შემტკიცებულ-ი** «სანაწევრო»: „შემტკიცებულნი იგი წელთა მისთანი დაჰჴსნდებოდეს“ **O,** — „სანაწევრონი წელთა მისთანი ყოვლითურთ დაიჴსნებოდეს“ pb., **დან. 5,6.** იხ. შემტკიცება.

**შემტუერებულ-ი** მტვერდადებული: „ვიხილე იგი შემტუერებული და შებაყლებული მუშაკობისაგან და ჭირისა“ **მ. ცხ. 313v;** „ფერჴნი შენნი არა შემტუერებულ არიან ყოლადცა“ **Ath.—11,232v.** იხ. მტუერი.

**შემურვა** მურში გატარება; ბალზამირება: „იოსებ და ნიკოდემოს ვინ შემურეს და დაჰმარხეს?“ **საკ. წიგ. II 18,26;** „შემურნა იგინი მრავლითა სულნელითა“ **Sin.—11,109r;** „შემურნა ჴორცნი იგი წმიდისა პეტრჱსნი“ **პეტრე მოც. 48,5;** „შეჰმურვიდა მკუდართა“ **მ. ცხ. 429v;** „ოდეს მოჰკუდე, ვითარ გნებავს, რაჲთა შეგმურო შენ?“ **ლიმ. 71,21.** იხ. მურვა.

**შემურვილ-ი** «სუმუროვანი»: „მისცემდეს მას სუმად შემურვილსა ღჳნოსა“ DE,—„მისცეს მას სუმუროვანი ღჳნოჲ“ **C, მრ. 15,23.** იხ. შემურვა.

**შემუსრვა** «დამუსრვა», «განხეთქა», «განტეხა», «დამტვრევა», «შეფქვა», დაფშვნა, დამსხვრევა, «შემუსრვა»: „განხეთქის და შემუსრის იგი (ჯაჭჳ)“ DE,—„განეხეთქა და დაემუსრა“ **C, მრ. 5,4;** „ჭურჭელი კეცისაჲ... შეიმუსრენ (დაიმუსროს G)“ **O, ლევ. 6,28;** „მოქლონნი რკინისანი შევმუსრე (განვხეთქნე O)“, **I, ეს. 45,2;** „ძუალი არა შემუსრონ (განტეხონ pb.) მისგან“ **G, რიცხ. 9,12;** „რომელი დაეცეს ლოდსა მას ზედა, შეიმუსროს“ **ლ. 20,18;** „შევმუსრო მე უღელი მათი“ **O, ეზეკ. 34,27;** „მშჳლდი მათი შეიმუსრენ“ **ხ. გაბ.-მოც. საკ. 94.11;** „ენამან ლბილმან შეჰმუსრნის ძუალნი“ **O, იგ. სოლ. 25,15;** „შემუსრა ალაბასტრი იგი“ **მრ. 14,3;** „ვითარ-იგი განტყდა და შეიმუსრა უროჲ ყოვლისა ქუეყანისაჲ“ **I,**— „ვითარ შეიმუსრა და შეიფქვა უროჲ ყოვლისა ქუეყანისაჲ“ **O, იერემ. 50,23;** „შემუსრნა ჴელითა მონისა თჳსისაჲთა“ **რიფს. 173,14;** „შეიმუსროს ურმის-თუალი ჯურღმულსა ზედა“ **O, ეკლ. 12,6;** „კუერთხი იგი ჴელმწიფებისაჲ უკეთურთაჲ შემუსროს“ **O, ზირ. 32,23;** „შევმუსროთ (მოვსპოთ O) იგი ქუეყანით ცხოველთაჲთ“ **I, იერემ. 11,19.** „განმრავლდა მათ ზედა **შემუსრვაჲ**“ **ფს. 105,29;** „პირი უგუნურისაჲ შემუსრვა არნ მისდავე“ **O, იგ. სოლ. 18,7;** „შემუსრვაჲ და უბადრუკებაჲ არს გზათა მათთა“ **O, ეს. 59,7;** „შემუსრვითა დიდითა შეიმუსრა“ **I, იერემ. 14,17.**

„განკურნებად **შემუსრვილთა** გულითა“ I, **ეს. 61,1**; „შეკრბნე შემუსრვილნი“ O, **მიქ. 4,6**; „ბრმაჲ ანუ შემუსრვილი ანუ ენაკუეთილი... არა მოიყვანნეთ“ G, **ლევიტ. 22, 22**. იხ. მუსრვა; შესამუსრველი.

**შემუსრვილება** მოტეხილობა: „განჰკურნებდეს შემუსრვილებასა ასულისა ერისა ჩემისასა“ I, **იერემ. 8,11**; „არა არს კურნება შემუსრვილებისა მისისა“ O, **ნაუმ 3,19**; „განჰკურნე შემუსრვილებაჲ მისი“ **ფს. 59,4**. იხ. შემუსრვა.

**შემღერება** შეთამაშება: „ამცნო მეფემან ქალთა მათ, რაჲთა შეემღერდენ და აზრზენდენ ყოველსავე ჟამსა დღე და ღამე“ **ბალ. 124,11**. იხ. მღერა.

**შემყვანებელ-ი** იხ. შეყვანება; შდრ. მწიგნობართ-შემყვანებელი.

**შემყოფ-ი** «მწირი», მოზიარე: „შემყოფი კერპთაჲ ეფრემ“ O, **ოვსე 4,17**; „შემყოფისაგან შენისა... (მწირთაგან შენთა O) განმდიდრენ ყოველნი მეფენი“ pb., **ეზეკ 27,33**. იხ. შეყოფა.

**შემშევა** მოშივება: „უკუანაჲსკნელ შეემშია“ **მთ. 4,2**; „შეემშია ვისმე ძმასა“ **მ. ცხ. 122r**. იხ. მშევა.

**შემშჭუალვა, შემსჭუალვა, შემრჭუალვა**: «განმშჭუალვა», «დამსჭუალვა», მიჭედება: „შემშჭუალა იგი ჯუარსა“ **კოლ. 2,14**; „შევმშჭუალენ შიშსა შენსა ჴორცნი ჩემნი“ Ꟗ,—„განმშჭუალენ შიშითა შენითა ჴორცნი ჩემნი“ Ꟙ, **ფს. 118, 120**; „შეამშჭუალო მანითა ზღუდესა“ G,—„დამსჭუალო მანებითა კედელსა“ M, **მსჯ. 16,13**; „შემრჭუალენით ჭამლთა მისთა სამრჭუალნი“ H—**341,121**; „შემშჭუალა მე სიყუარულსა მცნებათა თჳსთასა“ **იზტ. 119,6**. „ცოდვითა **შემ[შ]ჭუალულ** არიან“ **ოქრ.-პეტრე და ელია 312**. იხ. მშჭუალვა.

**შემცვალებელ-ი** ცვალებადი: „იქმნა მოძრავი არაგადამაქცეველ და უძრავი შემცვალებელ“ **გრ. ნოს.-კაც. აგებ. 145,9**. იხ. შეცვალება.

**შემცირება** «შეკნინება», შეცოტავება: „შეამცირენ (შეაკნინენ Ꟗ) დღენი ჟამთა მისთანი“ **ფს. 88,46**; „საცხოვარი მათი არა შემცირდა“ **ფს. 106,38**; „წელნი უღმრთოთანი შემცირდენ“ O, **იგ. სოლ. 10,27**; „განმრავლდით მუნ და ნუ შემცირდებით“ O, **იერემ. 29,6**; „თქუმით შეამცირო ქუეყანაჲ“ O, **ამბ. 3,12**; „ყუავილოანი ლიბანისანი შემცირდეს“ O, **ნაუმ 1,4**; „ხოლო ქართველნი, ვითარცა ნასხურნი რაჲმე და უნდონი, უგულებელს-ყვნა და შეამცირნა“ **ი.-ე. 49,33**. „იხილნა **შემცირებულნი** და ჭირვეულნი“ O, **IV მფ. 14,26**; „ვინ აღადგინოს იაკობი, რამეთუ შემცირებულ არს“ O, **ამოს 7,2**. იხ. მცირება.

**შემცოდებელ-ი** ცოდვის ჩამდენი, დამნაშავე; «დამცილებელი»: „სახიერი იგი არს, რომელმან შემცოდებელსა მიუტეოს“ **მ. სწ. 203,18**; „ესროდეს ქვითა თმასა და არა შესცოდებდეს“ pb.,—„ქვებითა თმისა მიმართ და არა დამცილებელნი“ G, **მსჯ. 20,16**.

**შემცხვარ-ი** «გამოცხობილი»: „შემცხვარი თორნითა (ძღუენი)“ G,—„გამოცხობილი თორნითა (შესაწირავი)“ O, **ლევიტ. 2,4**. იხ. შეცხობა.

**შემძინელ-ი** იხ. საძაგელის-შემძინელი.

**შემძლე** «ძლიერი», «შემძლებელი»: „მოსპოლავს... ძლიერსა მამაკაცსა და შემძლესა დედაკაცსა“ O,—„მოსპოლავს იერუსალემისაგან... შემძლებელსა მამაკაცსა და შემძლებელსა დედაკაცსა“ pb., **ეს. 3,1**; „აღვიდა... ყოველი შემძლე ძალითა“ G,—„აღვიდა... ყოველი ძლიერი ძალითა“ M, **ისუ 6. 10,7**. იხ. მძლე.

**შემძლებელ-ი** ვისაც შეუძლია, «შემძლე», ძლიერი: „უკუეთუ არცა უმცირესსა შემძლებელ ხართ“ **ლ. 12,26**; „ვინ-მე იყოს შემძლებელ მისა?“ O, **იოვ. 2,11**; „არცა ლათუ პირნი ჩუენნი შემძლებელ არიან თხრობად შენდა“ **ანდ.-ანატ. 198,5**; „კაცნი შემძლებელ ბრძოლასა“ O, **იერემ. 48,14**; „შემძლებელ არს ღმერთი“ **მთ. 3,9**; „ვერვინ შემძლებელ იყო“ C,—„ვერვინ უძლო მას“ DE, **მთ. 22,46**; „ვერ შემძლებელ ხარ შენ ამას ყოფად მარტოჲ“ O, **გამოსლ. 18,18**; „ვერ შემძლებელ ვართ მისთა სახელთა აღრაცხად“ **ეპ. კჳპრ.-აღვს. 224,26**; „ვერ შემძლებელ არს პირი ჩემი მადლობად შენდა“ **თომა მოც. 18,5**; „უკუეთუ ვერ შემძლებელ იყოს ჴელი მისი კმა-ყოფად ცხოვრისა“ G, — „უკუეთუ ვერ ეძლოს ჴელსა მისსა ყოფად ცხოვარი“ O, **ლევიტ. 5,7**; „უკუეთუ შემძლებელ ხარ მკუდარსა აღდგინებად, პირველად დედაჲ შენი აღადგინე“ **შუშ. XIII 17**. იხ. შეძლება; შდრ. ვერ-შემძლებელი.

**შემწამებელ-ი** იხ. ცილის-შემწამებელი.

**შემწე** დამხმარე, მეშველი: „მშჳდობა შემწეთა შენთა“ M, **I ნშტ. 12,18**; „შემწე გვეყავნ შენ სახელი ღმრთისა იაკობისი“ **ფს. 19,1**; „სხუასა ვისმე ევედრების შემწედ და განრინებად მოიხადის მას“ **ოქრ.-მარხ. და იონ. 105,37**; „არაჲ შემწე ყოფად არს განმზადებულთა მათთჳს ჟამთა“ **ანდ.-ანატ. 205,21**; „შემწე ვეყვნეთ ჭეშმარიტებასა“ **III ი. 1,8**; „შემწედ და მსახურად შეიწყნარნა ბერძენნი“ **ი.-ე. 51,14**; „შემწენი და მეშუელნი ვართ ურთიერთისანი მე და შენ“ **მ. სწ. 162,5**. იხ. მწე; შდრ. თანაშემწე.

**შემწეობა** **ფლკტ. 151,18***. იხ. შემწე.

**შემწი(ნ)კულება** «შეგინება»: „არა შეამწინკულოთ სახელი წმიდაჲ ღმრთისა თქუენისაჲ“ G, **ლევიტ. 19,12**; „არა შეამწინკულოთ ქუეყანაჲ“ G,—„არა შეაგინოთ ქუეყანაჲ“ pb., **რიცხ. 35,34**; „ნუ შეამწიკულებთ“ **მ. ცხ. 24v**. იხ. მწი(ნ)კული.

**შემწირველ-ი** მსხვერპლის მიმტანი, მიმრთმევი: „მოჩუენნა... შემწირველნი და მდიდარნი“ I, **იერემ. 24,1**; „წმიდა ყვნეს მსახურნი თჳსნი და შემწირველნი გამოუთქუმელთა მათ საიდუმლოთანი“ **მ. ცხ. 222r**; „ჰრქჳს კაცსა მას შემწირველსა“ O, **I მფ. 2,15**; „ქურივმან მან, ორთა მწულილთა შემწირველმან“ **მ. სწ. 49,28**. იხ. შეწირვა.

**შემწუარ-ი** შემწვარი, დამწვარი: „ცისკარსა მას შემწუარი ცეცხლითა განჰმზადეს ზატიკი იგი“ O, **I ეზრა 1, 12**; „უკუეთუმცა იყვნეს ცეცხლითა შემწუარ“ I, **ეს. 9,5**; „ჰხედვიდა... პირითა შემწუარსა და თმითა შეტუსვილსა სიცხისა და შრომისაგან“ **ლიმ. 15,30**. იხ. შეწუვა.

---

* წყარო ფანქრითაა მიწერილი, ციტატისათვის ადგილია დატოვებული (რედ.).

**შემწუელ-ი, შემწუველ-ი** «განმლეველი», შემწველი: „ვითარცა ქარმან შემწუველმან განვაბნინე იგინი“ O, **იერემ. 51,1**; „ღმერთი ცეცხლ შემწუველ არს“ M,— „ღმერთი შენი ცეცხლ განმლეველ არს“ G, **II შჯ. 4,24**; „მივეცენით ცეცხლსა მას საშინელსა და შემწუელსა“ **მ. ხწ. 216,24**; „ცეცხლებრ შემწუელი იგი მჴურვალებაჲ მზისაჲ...“ **შუშ. XIV 22**. იხ. შეწუვა.

**შემწუველობა** შემწველობა: „ვერ აგრძნა შემწუველობაჲ“ **მ. ცხ. 150v**. იხ. შემწუელი.

**შემწუხრება** «დამწუხრება», «მწუხრის ყოფა», დაღამება: „ვითარცა შემწუხრდა“ DE, — „ვითარ დამწუხრდა“ C, **მთ. 26,20**; „ვითარ შემწუხრდის“ C,— „ვითარცა იყო მწუხრი“ **მრ. 11,19**; „რამეთუ შემწუხრდებოდა“ **საქ. მოც. 4,3**; „რაჟამს შემწუხრდა, მოუწოდეს... და ინებეს ერთად პურისა ჭამაჲ“ **შუშ. VI 4**. იხ. მწუხრი.

**შემწყნარებელ-ი** «შესავედრებელი», «მწყალობელი», «მიმღებელი»: „შემწყნარებელ (შესავედრებელ Ղ) არს მათდა“ **ფს. 113,18**; „შემწყნარებელ ხარ და მოწყალე“ **ფს. 85,15**; „მოწყალე და შემწყნარებელ უფალი“ Ղ,—„მოწყალე, მწყალობელ უფალი“ Շ, **ფს. 110,4**; „შევედრა სული თჳსი უფალსა, ყოველთა შემწყნარებელსა“ **შუშ. XVIII 11**; „(ჰაერი არს) შემწყნარებელი ყოვლისავე ხილულისაჲ და მიმცემელი სხუათაჲ სახილველად“ **ბ. კეხ.-ექუს. დღ. 32,4**; „საწყალობელ შემწყნარებელი ძეთა შენთაჲ“ pb., — „საწყალობელ არს მიმღებელი ძალთა შენთაჲ“ O, **ბარ. 4,32**. იხ. შეწყნარება.

**შემჭამელ-ი** შემჭმელი, მომსპობი: „შემჭამელი კაცთაჲ ხარ შენ“ O, **ეზეკ. 36,13**; „შემჭამელი მკჳდრთა მისთაჲ არს იგი“ O, **რიცხ. 13,33**. იხ. შეჭმა.

**შემჭნარ-ი** დამჭკნარი, გამხმარი: „იქმნნეს, ვითარცა თივაჲ ჴმელი ზედა ბედედსა და ვითარცა ბანჯარი შემჭნარი“ O, **ეს. 37,27**. იხ. შეჭნობა.

**შემჭუხა** შეჭმუნვა: „ოდეს იმარხის, შეიმჭუხის პირი თჳსი“ **მ. ხწ. 305,7**. იხ. მჭუხა.

**შენ**: „ჩემ წილ და შენ წილ“ **მთ. 17,26**; „ვქმნეთ აქა სამ ტალავარ: შენდად ერთი, და მოსესა ერთი და ელიაჲსა ერთი“ **მთ. 17,4**; „შენ მომდევდი მე“ **მთ. 8,22**; „შენმცა ხარ მისა მოწაფე“ C, **ი. 9,28**; „შენცა იყავ იესუჲს თანა“ **მთ. 26,69**; „უწყოდე შენ“ **ი. 4,10**; „შენმცა ჰსთხოვე მას“ **ი. 4,10**; „ესე ყოველი მიგცე შენ“ **მთ. 4,9**; „მე შენგან მიჯმს ნათლის-ღებაჲ“ C, **მთ. 3,14**; „ვითარცა შენ, მამაო, ჩემდა და მე შენდამი“ **ი. 17,21**; „მე არასადა დავბრკოლდე შენდა მიმართ“ C, **მთ. 26,33**; „მე ვევედრე მამასა ჩემსა შენთჳს“ **ლ. 22,32**.

**შენ-ი**: „რაჲ ძეს ჩემი და შენი?“ **ლ. 8,28**; „სარწმუნოებამან შენმან გაცხოვნა შენ“ **მთ. 9,22**; „რაჲთა დავსხდეთ მარჯუენე შენსა და მარცხლ“ **მრ. 10,37**; „აღმოგიღო წუელი თუალისაგან შენისა“ DE, **მთ. 7,4**; „აღმოგიღო წუელი ეგე თუალით შენით“ C, **მთ. 7,4**; „შეიყუარო უფალი... ყოვლითა გულითა შენითა“ **მთ. 22,37**; „შენნი იყვნეს და მომცენ ჩემნი“ **ი. 17,6**; „ვითარ აღგეხუნეს თუალნი შენნი?“ **ი. 9,10**; „მოწაფეთაცა შენთა იხილნენ საქმენი შენნი“ **ი. 7,3**; „შურმან სახლისა შენისამან შემჭამა მე“ **ი. 2,17**; „შემრაცხე მე, ვითარცა ერთი მორეწეთა შენთაგანი“ C, **ლ. 15,19**. იხ. შენ.

**შენ-ი** იხ. შჵნი.

**შენადრეკ-ი**: „ბრძანა... გრგოლი რკინისაჲ უკუნცუმად... და შენადრეკსა მას მუჴლისა თავსა სამსჭუალები არაბიელთაჲ დახერხვად“ **H—341, 478**. იხ. შედრეკა.

**შენაკრებ-ი**: „შენაკრები იგი მისი სხუათა განიყვეს“ **მ. სწ. 222,35**. იხ. შეკრება.

**შენანება** დანანება: „შეინანა ბოროტისა მისთჳს“ M, **I ნშტ. 21,15**; „სარეცელთა თქუენთა ზედა შეინანეთ“ **ფს. 4,5**; „შეინანეთ და ნათელ-იღეთ კაცად-კაცადმან თქუენმან“ **საქ. მოც. 2,38**; „შეინანე შენ აწ უკეთურებისაგან შენისა“ **საქ. მოც. 8,22**; „ნუუკუე შეინანოს ერმან ამან, იხილოს რაჲ ბრძოლაჲ“ O, **გამოსლ. 13,17**. „შემდგომად აღთქუმისა **შენანებაჲცა** არნ“ O, **იგ. სოლ. 20,25**. იხ. ნანება; შეუნანებელი.

**შენაყინავ-ი** «მკდნარი»: „დადგა (წყალი) შენაყინავად ერთად, განდგომილი შორს ფრიად“ G,—„დგა მკდნარად, განყენებულად შორს ჯეკმა“ M, **ისუ ნ. 3,16**. იხ. შეყინება.

**შენაჩუენებ-ი** «შეწირული», «შეჩუენებული», «შეგინებული», «შესაჩუენებელი», წყეული: „ყოველი შენაჩუენები (შეწირული pb.) ძეთა შორის ისრაელისათა შენდა იყოს“ G, **რიცხ. 18,14**; „მოკალთ თითოეულმან (კაცად-კაცადმან Fr.,) სახლეული თჳსი შენაჩუენები (რომელ შეჩუენებულ არს Fr., რომელი შეგინებულ არს pb.) ვეელფეღორასა“ G, **რიცხ. 25,5**; „დაიცვენით ფრიად შენაჩუენებისაგან“ G,—„ეკრძალენით შესაჩუენებელისა მისგან“ M, **ისუ ნ. 6,18**. იხ. შეჩუენება.

**შენაწევრებულ-ი** შეერთებული: „რომლისაგან ყოველი გუამი შენაწევრებულ და შემტკიცებულ არს“ **ეფეს. 4,16**; „იქმნნეს შედგმულ და შენაწევრებულ ერთიერთსა“ **გრ. ნოს.-კაც. აგებ. 228,7**. იხ. ნაწევარი.

**შენდობა** მიტევება, პატიება, მონიჭება: „შეუნდვიან ღმერთსა ბოროტნი ჩემნი“ **მ. ცხ. 81v**; „შეუნდო... ეშმაკთა ბრძოლად ჩუენდა“ **მ. ცხ. 15r**; „შემინდევ, მამაო!“ **მ. ცხ. 81v**; „ნუ შეუნდობთ მათ, ნუცა მიუტეობთ!“ O, **II ეზრა 4,22**; „შენ შეუნდვე“ O, **ზირ. 3,15**. „**შენდობა** ყავთ ჩემდა“ **მ. ცხ. 433r**; „ითხოოს შენდობაჲ“ **მ. ცხ. 63r**; „ვიტყჳ შენდობით და არა თუ ბრძანებით“ **I კორ. 7,6**; „შენდობა ყავთ ჩემთჳს“ **მ. ცხ. 433r**; „გჳთხოვე შენდობაჲ“ **ი.-ე. 55,4**; „შენდობა იყავნ შენდა“ **მთ. 16,22**. „**შენდობილ** არიან ცოდვანი შენნი“ **მ. ხწ. 284,26**. იხ. შემნდობელი, შესანდობელი შეუნდობელი.

**შენდომა** სიამოვნება, საამურობა: „არა თუ თუალთა მიხედვისა შენდომისათჳს ოდენ არს, არამედ სარგებელისათჳს“ **ბ. კეხ.-ექუს. დღ. 38,11**. იხ. ნდომა.

**შენება, შჵნება** კეთება, აშენება, აგება, «ქმნა»: „უკუეთუ ვიშენეთ თავთა თჳსთა ბომონი“ G,—„თუ ვქმენით თავისა ჩუენისა ბომონი“ M, **ისუ ნ. 27,23**; „უკუეთუ საკურთხეველი ქვათაგან მიშენო მე“ O, **გამოსლ. 20,25**; „ნერგსა ასხმიდეს და აშენებდეს“ **ლ. 17,28**. „დაეყენა **შენებაჲ** ტაძრისა უფლისაჲ“ I, **I ეზრა 2,26**; „ვის-მე უკუე თქუენგანსა უნდეს გოდლისა შენებაჲ?“ **ლ. 14,28**; „კაცმან ამან იწყო შჵნებად“ **ლ. 14,30**. „იერუსალემი **შენებულ** არს ქალაქი“ **ფს. 121,3**; „ქვითა კეთილითა და პა-

ტიოსნითა შენებულ არს" ლ. 21,5. იხ. შჱნი/შენი; შდრ. მაშენებელი, მაშჱნებელი, ნაშენები.

**შენებულ-ი, შჱნებულ-ი** ნაგებობა: „ჰხედავთ ამას, დიდ-დიდსა შენებულსა" C,—„ჰხედავთ ამათ დიდ-დიდთა შენებულთა" DE, მრ. 13,2; „უჩუენებდეს მას შენებულსა მას ტაძრისასა" მთ. 24,1; „აღმკულ არიან შჱნებული ესე" ფლკტ. 133,27. იხ. შენება/შჱნება.

**შენებულება** ნაგებობა: „რომელსა (კლდესა) შენებულებაჲ იგი ზე უპყრიეს" ს. გაბ.-მოც. საკ. 95,35; „რაბამი ქვები არს და რაბამი შენებულებაჲ" მრ. 13,1. იხ. შენებული.

**შენელება** შეკაზმვა: „სულნი ჩუენნი სუნელად კეთილმსახურებისა სარწმუნოებითა შეანელნა" ეპ. კვიპრ.-ალვს. 227,12; „მით შეანელო გონებაჲ შენი" მ. სწ. 136,4. იხ. ნელება.

**შენერწყუ(ვ)ა** შეფურთხება: „შეჰნერწყუა პირსა მისსა" მ. ცხ. 127v; „შეჰნერწყოს პირსა მისსა" G, II შჯ. 25,9. იხ. ნერწყუვა.

**შენეფხულ-ი** გაყინული: „ტჳნსა შეიწევინ და დაუთმენელად შეეგონებინ შენეფხულთა ვნებაჲ იგი" ბ. კეს.-40-თჳს 119,9. იხ. ნეფხუვა.

**შენთანა** შენთან მყოფი: „ძმაჲ იგი შენთანაჲ" G, ლევიტ. 25,25. იხ. თანა.

**შენივთება** «წყობა», ბრძოლა: „სადა შეენივთა მას დღესა შინა" G,—„სადა-იგი ეწყვნეს დღესა მას პირველსა" M, მსჯ. 20,22. „შესძინეს **შენივთებად** ბრძოლაჲ ადგილსა" G,—„შესძინეს წყობად ბრძოლისა ადგილსავე" M, მსჯ. 20,22. იხ. ნივთება.

**შენიშნვა** «სასწაული», «ნიში»: „შენიშნვაჲ არს" G, — „სასწაულად არს" pb., ლევიტ. 13,6; „ესე არს შჯული ყოველსა ზედა... ბრძჳლსა და შენიშნვასა და აელვებასა" G, — „ესე არს საშჯელი ყოველსა ზედა... ბრძჳლისასა და ნიშისასა და მბრწყინვალებისასა" pb., ლევიტ. 14,56. იხ. ნიშანი.

**შეორგულება** «არა განკითხვა», შეეჭვება, მაჩვენებლობა, ფარისევლობა: „შეორგულდით გულითა თქუენითა" Ꮯ, — „არა განიკითხენით თავთა შორის თქუენთა" Ꮭ, იაკ. 2,4; „რომელნიმე მათგანნი შეორგულდეს" მთ. 28,17; „რაჲსა შეორგულდი?" მთ. 14,31; „ნუ შეორგულდებიან გულნი თქუენნი" მსკ. 30,4; „ნუ შეუორგულდები შენ ლიქნითა მეგობართა შენთაჲთა" ანდ.-ანატ. 203,16; „ნუ შეორგულდები შენ წინაშე პირსა კაცთასა" O, ზირ. 1,37. იხ. ორგულება; შეუორგულებელი.

**შეოჭვა:** „ტყავი ჩუენი... შეიოჭა პირისაგან" O, გოდ. იერემ. 5,10; „რომელნი (ლარნი) შეიოჭებიან და განიმარტებიან" გრ. ნოს.-კაც. აგებ. 228,21. „რომლისაგან (აპკისაგან თავისა) არს ძრვაჲ ყოველთა იოგთაჲ, **შეოჭვაჲ** და განმარტებაჲ ლართაჲ" გრ. ნოს.-კაც. აგებ. 226,31. იხ. ოჭ-.

**შეპარვა:** „შევეპარებოდით მათ" O, I მფ. 14,9. იხ. პარვა.

**შეპიშუებულ-ი** დაბრმავებული: „განაჭურვნის ფრთენი და თუალნი შეპიშუებულნი" ფიზ. IX 13. იხ. პიშუ-.

**შეპკურება** შესხურება, შეფრქვევა: „რაჲთა შეაპკურონ ვნებაჲ იგი თჳსი უმანკოჲთა გულითა ფარულად" ბ. კეს.-ექუს. დღ. 68,34. იხ. პკურება.

**შეპოვნება, შეპოება** ხათრი, მორიდება, პირმოთნეობა: „რომელნი (მსაჯულნი) ბჭობდეს შეპოვნებით და მოიღებდეს ქრთამსა და განამართლებდეს ცრუთა" მ. სწ. 94,2; „განკითხვად ხარ მისთჳს, უკუეთუ გიყოფიეს შეპოვნებით გინა ქრთამითა" ლიმ. 66,11; „უკუეთუ... კაცისა ვისმე შეპოვნებითა ანუ სხჳთა რაჲთმე ზაკუვითა ეორგულოს ამას წმიდასა ადგილსა" ი.-ე. 53,36; „მეტნი რაჲმე შეპოვნებანი და ლიქნანი ვერ შეეძლნეს" ი.-ე. 49,36; „ნუ შეეპოები პირსა ძლიერისასა" Sin.—11,174r. იხ. შემპოვნებელი, შესაპოვარი.

**შეპყრობა** «მოპყრობა», დაჭერა, ხელის მოკიდება, მონადირება, შეკვრა, «მოცვა»: „მეფენი მათნი შეიპყრნა (მოიპყრნა G) ისო" M, ისუ ნ. 11,12; „შეიპყრეს ვინმე სიმონ კჳრინელი" C, ლ. 23,26; „შეიპყრეს იესუ და შეკრეს" ი. 18,12; „რომელმან დაუგოს მახჱ, მასვე შინა შეიპყრას" O, ზირ. 27,29; „სალმობამან შეიპყრნეს იგინი" I, ეს. 13,8; „შეიპყრას კაცმან ძმაჲ თჳსი" I, ეს. 3,6; „ვინ შეიპყრნა კიდენი ქუეყანისანი?" იგ. სოლ. 30,4; „შემიპყრეს და მომიყვანეს მე" ფლკტ. 138,15; „შეიპყრა ფერჴი მათი" ფს. 9,16; „ვითარცა მფრინველნი მახითა შეიპყრობვიან" O, ეკლ. 9,12; „სალმობამან შეიპყრნეს იგინი პირისაგან შენისა" M,—„სალმობათა მოიცვნენ პირისაგან შენისა" G, II შჯ. 2,25; „განკჳრვებამან შეიპყრა იგი" ლ. 5,8; „შიშმან შეიპყრას ჰრამაჲ" I, ეს. 10,29; „ზრუნვასა შეუპყრიე მე მარადის შენთჳს" მ. სწ. 107,17. „გამოვიდეს **შეპყრობად** მისა" მრ. 3,21; „ენება შეპყრობაჲ მისი" მ. სწ. 310,35. „გრძელითა **შეპყრობილ** იყვნეს ღამითა" O, სიბრძ. სოლ. 17,2; „ვითარცა მფრინველი, შეპყრობილი მახითა" მ. სწ. 225,26. იხ. პყრობა.

**შერაცხა, შერაცხვა, შერაცხება** ჩათვლა, «ქუან-», მიჩნევა: „შეერაცხა ათერთმეტთა მათ მოციქულთა მეათორმეტედ" საქ. მოც. 1,26; „ნუ შეურაცხ ამათ ცოდვასა ამას" საქ. მოც. 7,60; „შემრაცხა მე, ვითარცა მტერი" M, იობ 33,10; „ნუ შემრაცხებ (შემრაცხავ C, შემრაცხ E) მე ცოდვილთა თანა" ფს. 27,3; „ნუ შეურაცხებ ამას ბრალად" კ. იერ.-გამოჩ. ჯუარ. 240,16; „ვითარცა წინაწარმეტყუელი, შეერაცხა იგი (აქუნდა იგი DE)" მთ. 21,46. „არად **შერაცხილ** იყო დღეთა სოლომონისთა ვეცხლი" O, III მფ. 10,21; „შერაცხილ იყო ჩუენ შორის" საქ. მოც. 1,17. იხ. რაცხა; შეურაცხი, შეურაცხება, შეურაცხებელი; შდრ. თანა-შერაცხა.

**შერაცხილ-ი** დიდებული, მთავარი, მიჩნეული: „წარავლინა შეკრებად... სოფლისა მთავართა, შერაცხილთა" I, დან. 3,2; „წარავლინნა კაცნი, შერაცხილნი და პატიოსანნი" არსტ. 68,1; „ჯერ-უჩნდა... მოვლინებად ანტიოქიად... იუდა... და შილა, კაცნი შერაცხილნი ძმათა შორის" საქ. მოც. 15,22. იხ. შერაცხა.

**შერაცხილება** დიდებულება, წარჩინებულება: „არა იჴსენებდი პატიოსნებასა და შერაცხილებასა მშობელთა შენთასა" მ. სწ. 109,15. იხ. შერაცხილი.

**შერბენა:** „შინა შერბიოდა და უთხრა" საქ. მოც. 12,

14; „შერბიოდა იგი ტბასა მას“ A, **სზსტ. 138,25**. იხ. რბენა.

**შერდომა** იხ. შევრდომა.

**შერევა** შერთვა, შეერთება, აღრევა, «შეახლება», «განზავება», «აღსუარვა»: „რომელთაჲ-იგი სისხლი პილატე შეჰრია მსხუერპლთა თანა“ **ლ. 13,1**; „არა შეჰრია იგი ცხოვართა ლაბანისთა“ O, **დაბ. 30,40**; „შევერიენით დიდსა მას ღუაწლსა“ B, **სზსტ. 129,23**; „სლვათა მათთა ნუ შეერევით“ O, **ეზეკ. 20,18**; „შეჰრია ფქვილსა სამსა გრივსა“ **მთ. 13,33**; „აგარაკი აგარაკსა შეჰრიიან“ O,—„აგარაკსა აგარაკისა მიმართ შეაახლებენ“ pb., **ეს. 5,8**; „ხამარნი თქუენნი შერევენ ღჳნოსა წყლითა“ G,—„ღჳნის-მოფარდულნი თქუენნი განზავებენ ღჳნოსა წყლითა“ O, **ეს. 1,22**; „შეჰრიან მას წამალი მაკუდინებელი“ **მ. სწ. 277,24**. „**შერევახა** მას ენათასა მაშინ განყოფანი იყვნეს გონებათანი“ **კ. იერ.-მარტჳლ. 188,5**; „დამიცევ... დედათაგან შერევისა“ **განს. ი. 200,25**. „შესწირონ ზუარაკსა მას თანა სამინდოჲ ოცდაათი, **შერეული** ზეთისა“ pb.,—„შესწირონ ზუარაკსა ზედა მსხუერპლი სამინდოჲსაჲ სამი მეათედი აღსუარული ზეთითა“ G, **რიცხ. 15,9**. იხ. რევა; შდრ. მიწაშერეული.

**შერეულება** აღრევა: „იჴმენ შერეულებათაგან, რომელ არს ადგილ სიკუდილის“ **ფლპ. მოც. 3,32**. იხ. შერევა.

**შერთვა** შეერთება, შეზავება, «მოყვანება», ჩართვა, «სიძება», «თანა-მკჳდრება»: „არა შეერთის გინებასა“ O, **იგ. სოლ. 14,10**; „ზრახვასა მათსა ნუ შეერთვინ სული ჩემი“ **იპ. რომ.-კურთხ. ისაკ და იაკ. 60,7**; „ანგელოზთა რიცხუსა შევჰრთეთ“ **ვარ. 808**; „რომელმან შეირთოს (მოიყვანოს G) დაჲ თჳსი“ M, **ლევიტ. 20,17**; „ნუ შეჰრთავ თავსა შენსა მრავალთა თანა ცოდვილთა“ O, **ზირ. 7,17**; „შეირთო ცოლი“ **დ.დ. 126,24**; „შეირთოს ცოლი მისი ძმამან მისმან“ DE,—„ესიძენ მას ძმაჲ ცოლსა მას მისსა ზედა“ C, **მთ. 22,24**; „რომელმან განუტეოს ცოლი თჳსი და სხუაჲ შეირთოს, იმრუშოს“ **ლ. 16,18**; „შეირთო იგი (ცოლად)“ pb., — „თანა-იმკჳდრო იგი“ G, **II მჯ. 21,13**; „აღიარა ატროშანი და შეერთო იგი ულმრთოთა“ **შუშ. II 18**. „**შერთვადმდე** მათა იპოვა მიდგომილ“ **მთ. 1,18**. „მტერთა **შერთულ** იყო მისთა და მოყუარეთა მისთა ჰბრძოდა მარადის“ **მ. სწ. 116,7**; „ესე არა შერთულ იყო ზრახვასა და საქმესა მათსა“ C, **ლ. 23,51**. იხ. რთვა; შდრ. თანა-შერთვა.

**შერთულ-ი** მასა, ბრბო: „შერთულსა (შერთულთა O) შორის მისსა (მისთა O) მახჳლი“ I, **იერემ. 50,37**. იხ. შერთვა.

**შერთუმა** «შეწირვა», შეტანა, მირთმევა: „შეართუ მამასა შენსა და ჭამოს“ O, **დაბ. 27,9**; „შეართუა იგი მამასა მისსა“ O, **დაბ. 27,19**; „შეართუას მღდელმან საკურთხეველსა ზედა“ G,—„შეწირონ... მღდელთა საკურთხეველსა მას ზედა“ O, **ლევიტ. 3,5**; „ქალმან შეართუა დედასა თჳსსა“ **მთ. 14,11**. იხ. რთუმა; შემართუმელი.

**შერიჟუება, შერიჟუნება** «დაბნელება», მოსაღამოვება: „შე-ოდენ-რიჟუნებოდა, და არღა მოსრულ იყო მათა იესუ“ DE,—„აჰა დაბნელდა და ვიდრე არღა მოწევნულ იყო მათა იესუ“ C, **ი. 6,17**. „მიეცით დიდებაჲ უფალსა, ღმერთსა ჩუენსა, ვიდრე შერიჟუებადმდე“ O, **იერემ. 13,16**. „ვიდრე დღისა შერიჟუებადმდე და აჩრდილთა შეძრვად“ O, **ქება 4,6**. იხ. რიჟურაჟუ.

**შერისხვა** რისხვა, გაწყრომა, «სასტიკება»: „შეჰრისხნა ქართა“ **მთ. 8,26**; „მიუგო ერთმან მან მოყუასმან, შეჰრისხნა მას“ DE,—„მიუგო მოყუასმან მან რისხვით“ C, **ლ. 23,40**; „შეჰრისხენ შენ მჴეცთა ლერწმისათა“ **ფს. 67,31**; „შეჰრისხდა მას ღმერთი“ **ფს. 17,8**; „შეჰრისხნა და ჰრქუა მას“ **ი.-ე. 32,8**; „შეჰრისხნი ძაღლსა, ყეფნ რაჲ იგი“ **მ. სწ. 148,8**. „**შერისხვითა** შენითა ივლტოდიან“ Ꮁ,—„სასტიკებითა შენითა ივლტოდიან“ Ꮯ, **ფს. 103,7**; „უმჯობეს არს შერისხვაჲ ბრძნისაჲ სმენად“ O, **ეკლ. 7,6**. იხ. რისხვა.

**შერტყმა** «მორტყმა», «შებმა»: „სარტყელი სელისაჲ შეირტყას (მოირტყას G)“ pb., **ლევიტ. 16,4**; „შეირტყა იგი ქუეშეთ მოსასხმელისა, თეძოსა ზედა თჳსსა მარჯუენესა“ G,—„შეიბა იგი ბარკალთა ქუეშე ბარკლისა მარჯუენისა მისისასა“ M, **მსჯ. 3,16**; „თავით შეირტყი სარტყელი და მიხუედი, ვიდრეცა გნებავნ“ C, **ი. 21,18**; „შეირტყ სარტყელი და შეისხენ სანდალნი შენნი“ **საქ. მოც. 12,8**; „შეირტყენ ვითარცა მამაკაცმან წელნი შენნი“ M, **იობ 38,3**; „შეირტყ ნაცვალად მახჳლისა შიში უფლისაჲ“ **მ. სწ. 13,37**. იხ. რტყმა.

**შერყევა** შერხევა, «შეძრვა», «რორინება», «აღშფოთება», «შეშფოთება»: „ადრე შევირყევით და მიმოსულასა მოსწრაფედ შეუდგებით“ **ი.-ე. 49,34**; „რომელი სახრვაჲ გრძნეულთაჲ შემძლებელ არს შერყევად მისა“ **ბ. კეს.-ექუს. დღ. 94,17**; „ქუეყანაჲ შეირყია“ G,—„ქუეყანაჲ შეიძრა“ M, **მსჯ. 5,4**; „საფუძველნი მთათანი შეირყინეს, შეძრწუნდეს“ **ფს. 17,8**; „ენამან სმუნვილმან მრავალნი შეარყინნა“ O, **ზირ. 28,16**; „ქარისაგან შეირყიის“ O, **სიბრძ. სოლ. 4,4**; „არცა შეირყინენ მანანი კარვისა მისისანი“ I, **ეს. 33,20**; „შეძრა და შეარყია“ **ოქრ.-მარხ. და იონ. 108,13**; „კუალსა ფერჴთა თქუენთასა შეგირყევენ O,—„კუალებსა ფერჴთა თქუენთასა აღაშფოთებენ“ pb., **ეს. 3,12**; „ცილისა შეწამებამან შეარყიის ბრძენი“ O,—„ცილისა წამებაჲ შეაშფოთებს ბრძენსა“ pb., **ეკლეს. 7,8**; „არა სცეს **შერყევაჲ** უკუნისამდე მართალსა“ **ფს. 54,23**. „რაჲსა გამოხუედით უდაბნოსა ხილვად? ლერწმისა, ქარისაგან **შერყეულისა** (რორინებულისა“ C)?“ **მთ. 11,7**. იხ. რყევა; შეურყეველი.

**შერყუნა** წაშლა: „კუდითა თჳსითა კუალსა მას შეჰრყუნინ“ **ფიზ. II 15**. იხ. რყუნა.

**შერცხუენა**: „კაცისა არა შევირცხჳნო“ M, **იობ 32,21**; „შეჰრცხუენდა“ **მ. ცხ. 207r**. იხ. რცხუენა.

**შერცხჳნება**: „შეარცხჳნა ქურივსა მას“ **მ. ცხ. 321r**. „არა ინება **შერცხჳნებაჲ**“ **მ. ცხ. 66r**. იხ. შერცხუენა.

**შერწყუმა** «მიწევნა», «აღდგინება», «შეერთება»: „შეერწყუმის ზაბულონს (საზღვარი)“ G,—„მოიწიოს ზაბულონდ... საზღვართა“ M, **ისუ ნ. 19,27**; „განიპო აერი და მეყსეულად მუნვე შეირწყუა“ O,—„განკუეთა ჰაერისა მეყსეულად თჳთ თავით თჳსით შეიერთების“ pb., **სიბრძ. სოლ. 5,12**; „ნუ შეარწყუამთ მათდა მიმართ ბრძოლასა“ G,—„ნუცა აღადგინებთ მაგათ მიმართ ღელვასა ბრძო-

ლისასა“ pb., II შჯ. 2,9; „იგინი შეარწყმიდეს და ესენი განჰყოფდეს“ Ath.—11,17v. იხ. რწყუმა.

**შესაბრკოლებელ-ი** მახე, წინაღობა: „არა დაუდგათ შესაბრკოლებელი გინა საცთური ძმასა“ **ჰრომ. 14,13.** იხ. შებრკოლება.

**შესაგრაგნელ-ი:** „მოიღო... იოვანე შესაგრაგნელად სუდარი წმიდაჲ“ **შუშ. XIX 2.** იხ. შეგრაგნა.

**შესადგმელ-ი** იხ. ქვის-შესადგმელი.

**შესავალ-ი** შესასვლელი, კარი: „უჩუენა მათ შესავალი ქალაქისაჲ“ GM, **მსჯ. 1,25**; „სცვიდეს შესავალსა“ M, **I ნშტ. 9,19**; „მიერ იყო შესავალი ჰურიასტანდ“ O, **ივდ. 4,6**; „სადა-იგი არს შესავალი საუძლურეთაჲ, მუნ მდებარე არს იგი“ **მ. ცხ. 211v**; „პოვეს კიცჳ იგი, დაბმული კართა თანა გარეშე შესავალსა“ **მრ. 11,4.** იხ. შესლვა.

**შესავალ-გამოსავალ-ი:** „განცდად შესავალ-გამოსავალისა მის შენისა“ O, **II მფ. 3,25.** იხ. გამოსავალი.

**შესავედრებელ-ი** «მისალტოლავი», «შემწყნარებელი», შესაფარი: „მისცენით ქალაქნი შესავედრებელთანი (მისალტოლავნი G)“ M, **ისუ ნ. 20,2**; „შესავედრებელ არიან... მეოტთათჳს“ O, **II ეზრა 4,15**; „გინცო და სახოო და შესავედრებელო უძლურთაო“ **თომა მოც. 14,6**; „შესავედრებელ არს მათდა“ Ꞇ,—„შემწყნარებელ არს მათდა“ Ꞁ, **ფს. 113,18**; „ლოცვაჲ შესავედრებელი არს შეწევნისაჲ“ **მ. ხწ. 297,33.** იხ. შევედრება.

**შესაკინძველ-ი** შესაკრავი: „და უქმნე მას კილოები იაკინთისაჲ და გძილსა ეზოჲსასა ერთისასა ერთკერძო შესაკინძველად“ O, **გამოსლ. 26,4.** იხ. შეკინძვა.

**შესაკრებელ-ი** «ერი», «კრებული», საკრებულო, პალატი, დარბაზი; «დასაკრებელი»: „ყოველი შესაკრებელი ეკლესია ყავ“ G,—„ყოველი იგი ერი შეკრიბე“ O, **ლევიტ. 8,3**; „ამას იტყჳს ყოველი შესაკრებელი ძეთა ისრაჱლისათაჲ“ G,—„ესრეთ იტყჳს ყოველი კრებული უფლისაჲ“ pb., **ისუ ნ. 22,16**; „იწყეს თხრობად სიტყუაჲ იგი ღმრთისაჲ შესაკრებელსა მას ჰურიათასა“ **საქ. მოც. 13,5**; „შესაკრებელი ესე მან აღმიშენა ჩუენ“ **ლ. 7,5**; „მივიდეს შესაკრებელად“ **ანან. ებრ. 312v**; „მოიყვანის შესაკრებელსა შარავანდედისასა“ **ფიზ. XXV 16**; „აღიყვანეს იგი შესაკრებელსა მათსა“ **ლ. 22,66**; „მიგცემდენ შესაკრებელთა“ **მრ. 13,9**; „თჳნიერ წყაროები წყალთაჲ და ჯურღმულები და შესაკრებელი წყლისაჲ წმიდა არიან“ G,—„თჳნიერ წყაროთა წყალთასა და ჯურღმულისა და დასაკრებელსა წყალთასა, ესე ყოველი წმიდა არს“ O, **ლევიტ. 11,36**; „დადგა შესაკრებელსა მას წყალთასა“ I, **ეს. 36,2**; „ჯურღმულნიცა არიან შესაკრებელნი წყალთანი“ **ბ. კეს.-ექუს. დღ. 57,29.** იხ. შეკრება.

**შესაკრებელთ-მთავარ-ი** «შესაკრებლის-მთავარი»: „მიუგო შესაკრებელთ-მთავარმან რისხვით“ **ლ. 13,14**; „მო-ვინმე-ვიდა ერთი შესაკრებელთ-მთავარი“ C,—„მოვიდა მისა ერთი შესაკრებლის-მთავარი“ DE, **მრ. 5,22**; „შესაკრებლის-მთავარსა ჰრწმენა უფალი“ **საქ. მოც. 18,8.** იხ. მთავარი.

**შესაკრველ-ი** «შესაკრავი»: „იქმნენ შენდად შესაკრველნი და საჭივნი და დაისხენ ქედსა შენსა“ O,—„უქმნენ თავსა შენსა შესაკრავნი და საჭივნი და მოისხენ გარემოს ქედსა შენსა“ pb., **იერემ. 27,2.** იხ. შეკრვა.

**შესაკუთრება** შეჩვევა, მინდობა: „დაჰვიწყდების საუკუნოჲ და შეესაკუთრების საწუთოსა“ **ბალ. 123,37.** იხ. საკუთრება.

**შესალტოლველ-ი** «შესავედრებელი»: „იყოს მუნ შესალტოლველი ყოვლისა კაცის-მკლველისაჲ“ G,—„იყოს იგი შესავედრებელად კაცის-მკლველთა“ M, **II შჯ. 19,3**; „შესალტოლველად იყვნენ ძეთა ისრაჱლისათაჲსა“ G, **რიცხ. 35,15.** იხ. შევლტოლა.

**შესამზადებელ-ი** მოწყობილობა: „ქმნენ ყოველი, რომელი გიბრძანე: კარავი იგი საწამებელისაჲ... და შესამზადებელი იგი კარვისაჲ“ O, **გამოსლ. 31,7.** იხ. შემზადება.

**შესამთხუეველ-ი** შემთხვევა; თქმული, იგავი: „ყოველი შესამთხუეველი და ყოველი სალმობაჲ“ O, **III მფ. 8,37**; „დადვა მაგას ზედა შესამთხუეველ ეგე“ O, **IV მფ. 9,25.** იხ. შემთხუევა.

**შესამოსელ-ი** «სამოსელი», «კუართი», «საბრადნელი», ტანსაცმელი: „განიძარცოს შესამოსელი (სამოსელი O) მისი“ G, **ლევიტ. 6,11**; „მიგცნე თქუენ... ოცდაათნი შესამოსელნი“ G, — „მოგცე თქუენ... ოცდაათი კუართი“ M, **მსჯ. 14,12**; „ვითარცა შესამოსელნი სცვალნე იგინი“ **ფს. 101,27**; „შესამოსელი მოირტყა“ DE, — „მოირტყა საბრადნელი“ C, **ი. 21,7**; „თჳსი შესამოსელი, რომელი დაედვა ეკლესიას, არა ჰნებავნ (მთავარდიაკონსა), რაჲთამცა ვინმე შეიმოსა“ **ი.-ე. 39,11.** იხ. შემოსა.

**შესამსგავს-ი** შესაფერისი; საკადრისი: „იმკუებოდა იგი უმეტეს შესამსგავსისა“ **მ. ცხ. 419v.** იხ. შემსგავსება.

**შესამტკიცელ-ი** «საკრველის-შინა»: „მოვსცნე ლოდნი კიდისა მყარისანი შესამტკიცელთა მისთა“ O,—„მივსცნე ლოდნი კლდის-სასროლნი საკრველის-შინათა მათთა“ pb., **ეზეკ. 13,11.** იხ. შემტკიცება.

**შესამუსრველ-ი** ნახეთქი: „ეწოდა ადგილსა მას სახელი შესამუსრველი ოზიაჲსი“ O, **II მფ. 6,8.** იხ. შემუსრვა.

**შესანდობელ-ი** მისატევებელი: „უმრწამესი იგი შესანდობელ არნ წყალობად“ O, **სიბრძ. სოლ. 6,7**; „მოგუცნა ღონენი მრავალნი შესანდობელად ცოდვათა ჩუენთა მრავალთა“ **მ. ხწ. 54,32.** იხ. შენდობა.

**შესაპოვარ-ი** მოსარიდებელი, მოსახათრებელი: „არცაღა მეფეთა თანა მიც შესაპოვარი“ **ი.-ე. 18,20.** იხ. შეპოვნება.

**შესასუმელ-ი** პურის ნატეხი; «პური»: „დააწო შესასუმელი და მისცა იუდას სკარიოტელსა“ C,—„დააწო პური და მისცა იუდას სიმონისსა, ისკარიოტელსა“ DE, **ი. 13,26.** იხ. შესუმა.

**შესასწავებელ-ი** «საუწყებელი»: „დაჰნესტოთ შესასწავებელი და იტრნენ ბანაკნი“ G,—„დაჰბეროთ საუწყებელად და იტრას ბანაკი“ pb., **რიცხ. 10,5.** იხ. შესწავება.

**შესასხმელ-ი** ჩასაცმელი: „ნუ წარგაქუნ... შესასხმელი ფერჴთაჲ“ **ლ. 10,4**; „ყოველივემცა საჭმარი შენი და საგებელი და ჭურჭელი და ფერჴთა შესასხმელი და სარტყელი... ესევითარიმცა არს“... **მ. ცხ. 178v.** იხ. შესხმა; შდრ. ფერჴთ-შესასხმელი.

**შესატყუებელ-ი** მხილება: „მუნ კურთხევანი იგი ყოფილ მათა მიმართვე შესატყუებელ“ **იპ. რომ.-კურთხ. ისაკ და იაკ. 10,5.** იხ. შეტყუება.

**შესატყუებელ-ი** შესაფერისი, შესაბამისი: „სამოსელი იგი პატიოსანი, შესატყუებელი ქორწილისაჲ ესე არს...“ **მ. სწ. 280,25.** იხ. შეტყუება.

**შესაულლებელ-ი** იხ. შეულლება; შდრ. თანა-შესაულლებელი.

**შესაულლველ-ი** «თანა-შესაულლებელი»: „მიუტევნეს შესაულლველნიცა (თანა-შესაულლებელნი C) იგი საჭეთანი“ **საქ. მოც. 27,40.** იხ. შეულლვება.

**შესაქმე** შექმნა, გაჩენა: „აღაგზებს ურმის-თუალსა მას შესაქმისასა“ **იაკ. 3,6**; „წიგნი შესაქმისა ცისა და ქუეყანისაჲ“ **გრ. ნოს.-კაც. აგებ. 143,24**; „ცნობად შესაქმე სოფლისაჲ“ O, **სიბრძ. სოლ. 7,17**; „შევიყუარე მე წინავე-სოფლისა შესაქმედმდე“ C, **ი. 17,24.** იხ. საქმე; შდრ. სოფლის-შესაქმე.

**შესაქცეველ-ი** შესაქცევარი, გასართობი: „ერთი მწუ-ანგილი, გინა ერთი თივაჲ კმა არს შესაქცეველად გონებისა შენისა განზრახვად დამბადებელისათჳს“ **ბ. კეს.-ექუს დღ. 66,29.** იხ. შექცევა.

**შესაყენებელ-ი** დასაყუდებელი, შესამწყვდევი: „აღაშენეს... შესაყენებელნი და სენაკები“ **ნრს. 70,32**; „თავი თჳსი მისცა:.. შესაყენებელთა ბნელთა“ **არსტ. 62,14.** იხ. შეყენება.

**შესაცუმელ-ი**: „წარჰვარდა მას შესაცუმელი იგი მარცხენისა ფერჴისა მისისაჲ“ Sin.—**6,91r.** იხ. შეცუმა; ფერჴთ-შესაცმელი.

**შესაძინელ-ი** სარგებელი: „რომელი-იგი იყო ჩემდა შესაძინელ“ **ფლპ. 3,7**; „მოიზიდე შესაძინელი თავისა შენისა“ **მ. ცხ. 23r.** იხ. შეძინება.

**შესაძლებელ-ი** «მარჯუე», «ჯერი», «გება», ძალა, «ღირება»: „კაცთაგან ესე ვერ შესაძლებელ არს“ C, **მთ. 19,26**; „შეუძლებელი კაცთაგან შესაძლებელ არს ღმრთისა მიერ“ **ლ. 18,27**; „უკუეთუ შესაძლებელ არს“ DE,—„მარჯუე თუ არს“ C, **მთ. 26,39**; „უკუეთუ შესაძლებელ არს“ DE.—„უკუეთუ ჯერ-არს“ C, **მრ. 14,35**; „ნაზარეთით შესაძლებელ არსა კეთილისა რაჲსამე ყოფად?“ DE,—„ნაზარეთით ეგების-მე რაჲ კეთილი რაჲმე ყოფად?“ **ი. 1,46**; „ვერ შესაძლებელ იყო“ **საქ. მოც. 2,24**; „შესაძლებელ იყო განსყიდად“ DE,—„ღირდა განსყიდად“ C, **მთ. 26,9**; „ვერ შესაძლებელ არს გამოძიებაჲ“ I, **ეს. 40,28.** იხ. შეძლება; შდრ. ვერ-შესაძლებელი.

**შესაძრწუნებელ-ი** შესაშინებელი, შესაკრთომელი: „ვიხილე მუნ შესაძრწუნებელი სიძვაჲ ეფრემისი“ **მ. ცხ. 106v**; „იყუნენ.... მეხის-ტეხანი შესაძრწუნებელნი“ **მ. სწ. 14,8**; „მოიტაცა... შესაძრწუნებელად მისა“ O, **ამოს 1,11.** იხ. შეძრწუნება.

**შესაწევნელ-ი** დასახმარებელი: „მიიღეთ შესაწევნელად ქუეყანისა მისგან ბაბილოვნელთაჲსა“ O, **I ეზრა 8,15**; „არარაჲ უფროჲსი შესაწევნელი იპოების ტყუვილისა და საცთურისათჳს... ვითარცა კაცი უწესოჲ“ **მ. სწ. 160,18.** იხ. შეწევნა.

**შესაწირავ-ი** «მსხუერპლი», «განნაჩინები», «მრგულიად დასაწუელი», «ხარკი», «განჩემება», ძღვენი, გამოსალები, «ნაყოფი»; «ნაყოფება»; «ნაშრომი»: „სიმინდოჲ იყოს შესაწირავი მისი... შესაწირავი (მსხუერპლი G) არს ესე“ O, **ლევიტ. 2,1**; „მჴარი იგი შესაწირავისაჲ მოვიღე“ O,—„მჴარი იგი განნაჩინებისაჲ მოვიღე“ G, **ლევიტ. 7,34**; „შესაწირავნი იგი უფლისანი იყვნედ ნაწილად მათა“ M,—„ნაყოფებნი უფლისანი იყვნენ ნაწილ მათდა“ G, **II ნჯ. 18,1**; „ესე შესაწირავი, რაოდენი შესწიროთ უფალსა“ pb.,—„ესე არიან ნაყოფებანი, რომელნი შესწირეთ უფალსა“ G, **რიცხ. 28,3**; „ვითარცა შესაწირავი (ნაშრომი G) საწნახელისა“ G, **რიცხ. 18,30**; „უფროჲს არს ესე ყოველთა მსხუერპლთა და შესაწირავთა“ DE,—„უფროჲს არს ყოველთა მრგულიად-დასაწუველთა და მსხუერპლთა“ C, **მრ. 12,33**; „მსახურებაჲ ესე შესაწირავისაჲ (ხარკისაჲ Q) ამის“ **II კორ. 9,12**; „მჴარი იგი შესაწირავ[.]საჲ... შეწიროდიან“ O,—„მჴარი განჩემებისაჲ... შეიწირვოდიან“ G, **ლევიტ. 10,15**; „ეგრე შევსწირავთ შესაწირავსა“ O, **II ეზრა 4,2**; „შე-თუ-სწირვიდე შესაწირავსა შენსა“ **მთ. 5,23**; „ღჳნოჲ და უყი შესაწირავთაჲ მათ კერპთაჲ არა ვსუა“ **ფლქტ. 136,4**; „დასდვან ჴელი მისი თავსა ზედა მის შესაწირავისასა სათნოდ მისა“ M, **ლევიტ. 1,4**; „პურნი იგი შესაწირავთანი შეჭამნა“ **მთ. 12,4**; „შესაწირავთა მათ ქურუმთასა ქუეშე კერძო ჭურელი არს“ **ოქრ.-პეტრე და ელია 324**; „რომელნი დასდებდეს შესაწირავსა ფასის-საცავსა მას“ **ლ. 21,1**; „არა შეიწირვის შესაწირავი ცოდვილისაჲ, ვიდრემდის არა შეინანოს“ **მ. სწ. 119,15**; „განუჩინეთ შესაწირავი შესაწირავად უფლისა პირველ თბეთაგან“ pb.,—„განუჩინეთ განნაჩინები განჩინებულად უფალსა დასაბამად თბისა თქუენისა“ G, **რიცხ. 15,20.** იხ. შეწირვა; შდრ. მრგულიად-შესაწირავი, ფასის-შესაწირავი.

**შესაჭირვებელ-ი** გასაჭირი: „უწყიეს მას სლვად გზასა მას იწროსა, ძნელსა და შესაჭირვებელსა“ **მ. სწ. 153,5.** იხ. შეჭირვება.

**შესაჭმელ-ი** საჭმელი: „რამეთუ შესაჭმელ ჩუენდა არს“ G, **რიცხ. 14,9**; „ეგრეცა შესაჭმელ არიან მდიდართა გლახაკნი“ O, **ზირ. 13,23**; „მომართუ მცირედ შესაჭმელ ერთ პურისაჲ ჴელითა შენითა“ O, **III მფ. 17,11**; „მიგცე შენ შესაჭმელად (მჴეცთა)“ O, **ეზეკ. 29,5.** იხ. შეჭმა.

**შესახებელ-ი** რომელსაც უნდა შეეხო: „არა მოსრულ ხართ თქუენ მთასა მას ჴელით შესახებელსა“ **ჰებრ. 12, 18.** იხ. შეხება.

**შესახედავ-ი** სახე: „შესახედავი ნიშისაჲ დამდაბლდებოდის ტყავისაგან ჴორცისა მისისა“ G, **ლევიტ. 13,3.** იხ. შეხედვა.

**შესახუეველ-ი** სახვევი: „არა არს სალბუნი დასადებელ, არცა ზეთი, არცა შესახუეველ“ O, **ეს. 1,6.** იხ. შეხუევა.

**შესახურველ-ი** «დასაბურველი»*.

**შესთვა** შერთვა, შეთხზვა; «შეგრეხა», «აღძახვა» (-ილი): „შესთა ძოწეული იგი მეწამული“ **ღშობ. 188, 32**; „და მოართუნენ... და შესთული მეწამული“ pb.,—„მოჰგუარნენ... და შეგრეხილი ძოწეული“ G, **ლევიტ. 14,4**; „მოიხუნეს... და შესთული მეწამული“ pb.,—„მოიხუნეს... და აღძახილი ძოწეული“ G, **ლევიტ. 14,49.** იხ. სთვა.

---

* წყაროდან დამოწმებისათვის ადგილია დატოვებული (რედ.).

**შესლვა, შესულა** «აღსლვა», «აღჴდომა», «შემოსლვა»: „შევიდა ნავსა“ DE,—„აღჴდა ნავსა“ C, **მრ. 8, 10**; „რომელი-იგი შევიდა სახლსა შენსა“ M,—„რომელი შემოვიდა სახიდ შენდა“ G, **მსჯ. 19,22**; „შევედით ქლდეთა“ I, **ეს. 2,10**; „განეღოდის და შევიდოდის“ O, **ეზეკ. 46,2**; „ჴორცი და ღჳნოჲ არა შევიდა პირსა ჩემსა“ O, **დან. 10,3**; „არა შეხჳდეთ განსაცდელსა“ **მთ. 26,41**; „შევედ მტილსა ჩემსა“ O, **ქება 5,1**; „აწუევდა... **შესლვად** ნავსა“ DE,—„აჲძულა... აღსლვად ნავსა“ C, **მრ. 6,45**; „ვითარცა იყო შესლვაჲ ჩუენი ნავსა, განვეშორენით“ **საქ. მოც. 21,1**; „ამით განგებითა ევულების შესულაჲ სასუფეველსა ცათასა“ **მ. სწ. 265,30**. „ეშმაკნი მრავალნი **შესრულ** იყვნეს“ **ლ. 8,30**. იხ. სლვა; შემავალი, შესავალი.

**შესმენა** «სასმენელ ქმნა», გაგონება, დაბეზღება, ჩივილი, ძვირის თქმა, «ძჳრის საქმე»: „შეესმნეს ვედრებანი შენნი“ DE,—„სასმენელ იქმნეს ლოცვანი შენნი“ C, **ლ, 1,13**; „შეისმინა უფალმან ჴმისა ჩუენისაჲ“ G, **რიცხ. 20,16**; „ლოცვაჲ იგი მისი ვინ-მე შეისმინოს?“ O, **ზირ. 31,31**; „შეასმენდეს მას მრავალთა საქმეთა მისთათჳს“ **ანან. ებრ. 193,15**; „რაჲთამცა შეასმინეს იგი“ **მთ. 12,10**; „აწ შემასმენენ მე“ **საქ. მოც. 24,13**; „შეასმინეს იგი სამეუფოს შინა“ **საკ. წიგ. II 133,11**. „რასა **შესმენასა** მოიღებთ კაცსა ამას ზედა?“ DE,—„რას ძჳრის-საქმესა შესწამებთ კაცსა მაგას?“ **ი. 18,29**; „იწყეს შესმენად მისა“ **ლ. 23,2**. იხ. სმენა; შემასმენელი.

**შესობა** ჩასობა: „განჴურიტიან ძირი მათი და შეასვიან შორის ძირთა მისთა სოლი მკურისაჲ“ **ბ. კეს.-ექუს. დღ. 72,21**. იხ. სობა.

**შესოვლება** «შეღებვა», დასველება: „რაჲთა შეისოვლნენ ფერჴნი შენნი სისხლითა“ Շ,—„რაჲთა შეიღებოს ფერჴი შენი სისხლითა“ Ղ, **ფს. 67,24**. იხ. სოვლება.

**შესრულ-ი** იხ. შესლვა.

**შესრულება** დასრულება, გამოლევა: „რაჟამს შეასრულეს იფქლი იგი ჭამად“ O, **დაბ. 43,2**. იხ. სრულება.

**შესუარვა** «შებორცუება», შერევა, «აღსუარვა», შებღალვა, მოსვრა: „შეუსუარა მას ბოოს ჴალი“ M,—„შეუბორცუა მას ბოოსმან ჴალი“ G, **რუთ 2,14**; „ადრე ყავ და შესუარე სამი საწყაული სამინდოჲ და ქმენ ყურბეული“ O, **დაბ. 18,6**; „შეიცვალეს ცმელოვანი იგი... ყურბეულად უცომოდ, რამეთუ ვერ შესუარეს“ O, **გამოსლ. 12,39**; „მტუერითა პირთა მათთა შეისუარვიდეს“ H—**341,655**. „სამინდოჲ **შესუარული** ზეთითა უცომოჲ იყოს“ O,—„სამინდოჲ აღსუარული ზეთითა უცომონი იყვნენ“ G, **ლევიტ. 2,5**; „მეძავთა თანა შესუარულ იყვნეს“ O, **ოვსე 4,14**; „ვითარცა სამოსელი, შესუარული სისხლითა“ I, **ეს. 14,19**; „მცირემან ცომმან ყოველივე შესუარული აღაფუვნის“ **I კორ. 5,6**; „აღიღო მიწაჲ, შესუარული გარდამოდინებულისა სისხლისა მისისაგან“ **იზტ. 122,34**. იხ. სუარვა.

**შესუენება** «დაძინება», გარდაცვალება, აღსრულება: „შეისუენა (დაიძინა Ղ)“ **საქ. მოც. 7,60**; „შეისუენა მან“ **მ. ცხ. 121r**; „არსენი და იოვანე შეისუენეს“ **ი.-ე. 48,6**. „ჴორცნი **შესუენებულთა** წმიდათანი აღდგეს“ C, **მთ. 27,52**. იხ. სუენება; შეუსუენებელი.

**შესულება, შესულიბება** «განკრთომა», «დასულება», «დასულბება», გაბეცება, შეშინება, «დანაბვა», «შეცბუნებულობა», გონების დაკარგვა, გაოგნება: „შესულიბნა იგინი პირისაგან ძეთა ისრაელისათა“ M,—„განაკრთვნა იგინი უფალმან პირისაგან ძეთა ისრაელისათაჲსა“ G, **ისუ ნ. 10,10**; „შეუსულიბნა გულნი მათნი“ C,—„დაუსულბეს გულნი მათნი“ DE, **ი. 12,40**; „შევსულბი და დავეცი პირსა ზედა ჩემსა“ O,—„დავსულბი და დავვარდი პირსა ჩემსა ქუეყანად“ I, **დან. 8,17**; „მრავალნი შესულბეს გონებითა თჳსითა“ O, **I ეზრა 4,26**; „მფრინველთაგან ცისათა მისაცხოვრადმდე შესულბეს“ O,—„მფრინველთაგან ცისათა და ვიდრე საცხოვართამდე განჰკრთეს თქრომით“ **pb., იერემ. 9,10**; „რავდენთა სჳან და შესულიბნის გონებანი (ღჳნომან)“ O, **I ეზრა 3,18**; „შესულბეს და მომედგრდეს“ O,—„დაინაბნეს და მომედგრდეს“ **pb., იერემ. 8,9**; „სიმაღლისა ჩემისაგან დავმდაბლდი და შევსულბი“ **ფს. 87,16**; „ყოველნივე შესულიბნა და აცთუნნა“ **ფლქტ. 135,34**; „ქრისტემან შესულიბნა იგინი“ Sin. — **11,234r**; „დაითრვენით, ნუ ღჳნისაგან შესულბით, ნუ თაფლუჭისაგან“ O, **ეს. 29,9**. „**შესულებასა** თუალთა ჩემთასა მე ნუ მიმცემ“ O, **ზირ. 23,4**; „დავბნელდი შესულებითა“ O,—„დაბნელდა შეცბუნებულობა“ **pb., იერემ. 8,21**; „აღივსო შესულებითა ქუეყანისაჲთა სახლები უსჯულოთაჲ“ **ფს. 73,20**; „გულნი მათნი **შესულებულ** იყვნეს“ C, — „იყვნეს გულნი მათნი დასულებულ“ DE, **მრ. 6,52**; „შესულებულ თავნი მათნი არიედ მრავლითა მით უგუნურებითა“ **ოქრ.-მარხ. და იონ. 110,20**; „რაჲ უყო სულსა ჩემსა, რ~ შესულებულ არს?“ Ath.—**12,157r**; „რომელმან ჰრქუას ძმასა თჳსსა შესულებულ“ C, **მთ. 5,22**; „გულნი მათნი შესულებულ იყვნეს“ C,—„იყვნეს გულნი მათნი დასულებულ“ DE, **მრ. 6,52**. იხ. სულება.

**შესუმა** დალევა, შესმა: „რომელი მე შევსუა“ DE,—„რომელ ჩემდა შესუმად არს“ **მრ. 10,38**; „რაჟამს შესუა ღჳნოჲ“ O, **ნეემ. 2,1**; „წამალი სასიკუდინე იდუმალ შეასუა“ **ნრს. 77,6**; „შესუამს ცუარსა“ H—**622,33r**. „ჩუენდაცა **შესუმად** არს სასუმელი იგი სიმწარისაჲ“ **მ. სწ. 222,20**. იხ. სუმა; შესასუმელი.

**შესუმა** ჩაგდება, ჩასმა: „შესუა იგი საპყრობილესა“ C, **მთ. 18,30**; „შესუა იგი სახლსა საპყრობილისასა“ M, **II ნშტ. 18,26**; „განჰმზადეთ საჴედარსა ზედა კუბაჲ ჩემი და შემსუთ მას შინა“ Sin.—**11,187v**. იხ. სუმა.

**შესწავება** შენიშვნა, შეხედვა, დაკვირვება: „იგი შეისწავეთ და ნუ თანა-აღერევით მას“ **II ფს. 3,14**; „შეისწავებდა, ვითარ-იგი ზემოჴდომასა ირჩევდეს“ **ლ. 14,7**; „ხოლო კაცი იგი შეისწავებდა მას“ O, **დაბ. 24,21**. იხ. სწავება; შესასწავებელი, შეუსწავებელი.

**შესწავებულ-ი** «წარჩინებული», გამოჩენილი: „იყო ვინმე მაშინ პყრობილი შესწავებული, რომელსა ერქუა ისუ ბარაბაჲსი“ DE,—„პყრობილ ვინმე იყო მაშინ წარჩინებული, რომელსა ერქუა ბარაბა“ C, **მთ. 27,16**; „რომელნი არიან შესწავებულ მოციქულთა შორის“ **ჰრომ. 16,7**. იხ. შესწავება.

**შესწავლა** გაცნობა: „შეისწავლე შემაგინებელი“ **მ. ცხ. 101r**; „ნუცა შეესწავლებით მთავართა“ **მ. ცხ. 33v**. იხ. სწავლა.

**შესწორება** შეთანაბრება, შეფარდება; შედარება: „არა თუ შეესწოროს საქმჱ ლოცვასა, ცუდად შურები“ **მ. ცხ. 304v**. „ერქუმის ცხენსა დიდ და ჯარსა დიდ, არა თუ ჴასაკისა სიდიდისა მათისათჳს, არამედ სხუათა თანა შესწორებითა“ **ბ. კეს.-ექუს. დღ. 90,17**; „სოფლისა ამის მკჳდრობაჲ თივასა შეასწორა“ **მ. სწ. 191,25**. „შესაძლებელ არს გინებაჲ შესწორებად კაცისა კლვასა და ენაჲ შესწორებად ჭრმალსა“ **მ. სწ. 143,26**. იხ. სწორება.

**შესწრაფვა** ჩქარება: „შეისწრაფეთ ადრე, ვიდრე მოსლვადმდე ძმათა“ **მ. ცხ. 376v**. იხ. სწრაფა.

**შესხდომა**: „შესხდეს ნავსა“ C, **ი. 6,17**. იხ. სხდომა.

**შესხმა** დადება, ჩასმა, ჩაცმა, დაცობა, ჩამოკიდება, «შემოსა», «გარე-მოხუმა»: „შეასხნეს ჴელნი იესუს“ C, **მთ. 26,50**; „შეუსხნეს ჭუნდნი ფერჴთა მისთა“ **საკ. წიგ. II 38,26**; „შესხნეს იგინი საპყრობილედ“ **საქ. მოც. 5,18**; „შეგასხ ფერჴთა შენთა იაკინთე“ O, **ეზეკ. 16,10**; „შეისხნა სანდალნი თჳსნი“ **მ. ცხ. 287v**; „შეისხ სამოსელი საგლოველი“ O, **II მფ. 14,2**; „ჭორცნი შეისხნა“ **ეპ. კჳპრ.-ალვს. 228,12**; „ჴელნი ყურთა შეისხნეს“ **საქ. მოც. 7,57**; „შეისხმიდა საყურებსა“ **ოვსე 2,13**; „ძეთა შენთა შეგასხეს შენ სიკეთჱ“ O,—„ძეთა შენთა შეგმოსეს შენ სიკეთე“ G, **ეზეკ. 27,4**; „შეისხენ იგინი თითთა შენთა“ O,—„გარე-მოიხუენ იგინი თითთა შენთა“ pb., **იგ. სოლ. 7,3**. იხ. სხმა; შემასხმელი, შესასხმელი.

**შესხმა** შექება, გალობა; ხოტბა: „რომელნი-იგი შეასხმიდეს სახლსა ღმრთისა ჩუენისასა“ O, **II ეზრა 8,17**. „ვითარცა განაწესა **შესხმაჲ** ნოვაგთაჲ დავით მეფემან“ **I ეზრა 5,60**; „შეუდგეს კუალსა მათსა შესხმითა ნოვაგთაჲთა“ O, **ნეემ. 12,31**; „შესხმაჲ ძმისა თჳსისა დიდისა ბასილისი (თარგმნა)“ **ი.-ე. 29,20**; „ქებათა მათ მიერ და შესხმათა ტყუვილისათა ადიდებენ“ H—**2251,321v**. იხ. სხმა.

**შესხურება** «პკურება»: „შეასხუროს შჳდგზის წინაშე უფლისა“ G,—„აპკუროს შჳდგზის წინაშე ღმრთისა“ O, **ლევიტ. 4,17**. იხ. სხურება.

**შეტევება, შეტეობა** შეშვება, მიშვება: „შეეტევა ყოველი იგი ერი ნატყუენავსა მას“ O, **I მფ. 14,32**; „არა შეუტევნის იგინი შინაგან“ **ანტ. დ. 25r**; „მე ხოლო მარტოჲ შემიტევე“ **შუშ. VII 8**; „სიტყუასა გმობისა და რყუნილებისასა ნუ შეუტეობ სასმენელთა შენთა“ **მ. სწ. 157,29**. „ძნიად თავს-იდვა შეტევებაჲ ჩემი“ **შუშ. X 8**. იხ. ტევება.

**შეტეხა** «განპობა»: „შესტეხეს ქალაქსა მას“ O,—„შეიტეხეს ქალაქსა და შექდეს ყოველნი მთავარნი“ I,—„განიპო ქალაქი და შევიდეს ყოველნი მთავარნი“ pb., **იერემ. 39,2**. იხ. ტეხა.

**შეტირილ-ი**: „კუალად შევსტიროდით და ვესამართლებოდით მეფეთა“ **ი.-ე. 52,23**. იხ. ტირილი.

**შეტკბობა** იხ. შეტყბობა.

**შეტრიობა** «მტრიობალ-ყოფა», ჯიუტობა, ურჩობა, თვითნებობა: „ვითარცა სამწყული მტრიობარი შესტრიობდა ისრაჱლი“ O,—„ვითარცა დიაკეული მტრიობალი, იქმნა ისრაელი მტრიობალ“ pb., **ოვსე 4,16**. იხ. ტრიობა.

**შეტუსვა**: „თმაჲ თავისა მათისაჲ არა შეიტუსა“ O, **დან. 3,94**; „შესტუსვიდა მას (საჭმილი“) Sin.—**11,189r**. „თმაჲ ერთისაცა მათგანისაჲ არა **შეტუსვილ** იყო“ **ანდ.-ანატ. 228,13**. „გამოიყვანა იგი ცეცხლისაგან **შეტუსვილი**“ Sin.—**11,189r**. იხ. ტუსვა.

**შეტყბობა, შეტკბობა** «მოქუმა მკლავთა», გადახვევა, შემოხვევა, შეწყნარება: „შეიტყბო იგი“ C, —„მკლავთა მოიქუა იგი“ DE, **მრ. 9,36**; „ვითარცა საჭურისმანღა შეიტკბის ქალწული და კუნესინ“ O, **ზირ. 30,21**; „შემიტკბო და ამბორს მიყო“ **მარკ. 253r**; „შეიტყბობდა მათ“ DE,—„შეიტყბნა იგინი“ C, **მრ. 10, 16**; „შეიტყბვო და ამბორს უყო მას“ **ოქრ.-გურიტ. 229, 34**; „შეიტყბნეს ურთიერთას და ამბორს უყვეს“ **პავლე თებ. 320**; „არა შეიტკბოს მარხვაჲ“ **მ. ცხ. 78v**; „შეიტყბნა იგინი და დასდვა ჴელი მათ ზედა“ C, **მრ. 10,16**; „უმეტეს ყოველთა სათნოებათა მოწყალებაჲ შეეტკბო“ **ი.-ე. 32,21**. „ჟამი არს განშორებისაჲ **შეტკბობისაგან**“ H—**2251, 272v**. იხ. ტკბობა.

**შეტყორცა** სროლა, შეგდება, «მიგდება»: „არა შესტყორცნეს მაგას ისარნი“ O, **IV მფ. 19,32**; „შესტყორცნა ქვანი იგი და გარდამოაგდო აპოლონი“ **ფლკტ. 144, 37**; „შესტყორცა იგი აღგზებულსა მას შინა ფურნესა“ **მ. ცხ. 332v**; „შეტყორცის მას ყოველი ჭურჭელი მზირობით“ pb.,—„მიაგდოს მის ზედა ყოველი ჭურჭელი ძმაცუვით“ G, **რიცხ. 35,20**. იხ. ტყორცება.

**შეტყუბება** ჩახუტება, ჩაკვრა: „შეიტყუბნა ყრმანი იგი თჳსნი და ჰრქუა ცოლსა თჳსსა“ Sin.—**11,45r**.

**შეტყუება** შეტყობა: „შეატყუა რაჲ ესე“ **მ. ცხ. 161r**; „ვითარ შეატყუა ჯოჯიკ, ვითარმედ მას დღესა განვალს წმიდაჲ იგი ჭორცთა ამათგან“ **შუშ. XVI 18**; „შეიტყუა თავსა თჳსსა, ვითარმედ მოწევნულ არს განსლვაჲ მისი“ **ლიმ. 74,22**. იხ. ტყუება; შემატყუებელი.

**შეტყუება, შეტყუვება** «მხილება»; შესიტყვება, შედარება, შეფერება: „ვინ თქუენგანი შემეტყუების მე ცოდვათათჳს?“ C,—„ვინ თქუენგანმან მამხილოს მე ცოდვისათჳს?“ DE, **ი. 8,46**; „არა-მე შე-ცა-ატყუასა“ Ꮯ,—„არა ნუ ამხილოსა“ Ꮭ, **ფს. 93,10**; „შეატყუ მოყუასი შენი“ O,—„ამხილე მეგობარსა“ pb., **ზირ. 19,13**; „ურაკპარაკსა შორის შეატყუვებდა ჰურიათა მათ“ **ს. გაბ.-მოც. საკ. 93,20**; „მოვედით და შევიტყუნეთ, იტყჳს უფალი“ I, **ეს. 1,18**; „სულიერთა მათ თანა სულიერსა შევატყუებთ“ **I კორ. 2,13**; „მას შეეტყუებიან საპირმშოონი“ G,—„მისდა წეს არს პირმშოებაჲ იგი“ M, **II შჯ. 21,17**; „მას შეეტყუებიან სიტყუანი იგი წინაწარმეტყუელთანი“ **საქ. მოც. 15,15**; „იხილე ძუელი იგი შჯული, ვითარ ახალსა მას შეეტყუების“ **კ. იერ.-სინან. 65**. „დიდად უმჯობჱს არს **შეტყუებაჲ**, ვიდრელა არა გულისწყრომასა“ O, **ზირ. 20,1**; „არს შეტყუება, რომელ არა არს კეთილ“ O, **ზირ. 19,28**; „კაცი ცოდვილი ერიდების შეტყუებასა“ O, **ზირ. 35,21**; „რომელი შეტყუებაჲ შე-

ატყუა მას“ **კ. იერ.-მარტჳლ. 187,37**; „რაჲ შეტყუებაჲ არს ქრისტჱსი ბელიარის თანა“ **II კორ. 6,15**; „რაჲ შეტყუება არს უფლისა და მონისა“ **მ. სწ. 27,31**. „იქმნის სიმრგულე, **შეტყუებული** შეზავებითა ყოვლისაჲთა ყოველსა შინა“ **ბ. კეს.-ექუს. დღ. 60,22**. „იცვალებნ კაცი სამოსელსა თჳსსა შეტყუებულად სიორძილისა მის“ **გრ. ნოს.-კაც. აგებ. 211,18**. იხ. ტყუება; შეუტყუებელი, შდრ. თანა-შეტყუება.

**შეტყუევა** «ნუგეშინის-ცემა»: „შეიტყუევდ თავსა შენსა“ O.—„ნუგეშინის-ეც გულსა შენსა“ pb., **ზირ. 30,24**.

**შეტყუელვა** ტაშის შემოკვრა: „შეიტყუელნა ჴელნი მისნი“ G, **რიცხ. 24,10**. იხ. ტყუელვა.

**შეტყუვ(ი)ლ-ი** მოტყუება, ცდენა: „შეიტყუვეს ქრისტიანეთა და აცთუნეს“ **საკ. წიგ. II 23,6**; „შეიტყუვიან სულთა დაუმტკიცებელთა“ **II პეტრე 2,14**; „ნუ შეეტყუვები სიკეთესა დედაკაცისასა“ O, **ზირ. 25,28**; „უმეცარნი შეიტყუვნა“ **ს. გაბ.-მოც. ხაჳს. 93,3**; „ტყუვილით-მე შეიტყუვე ერი ესე?“ I, **იერემ. 4,10**; „მრავალნი არიან, რომელნი შეიტყუვნა სიზმარმან“ O, **ზირ. 31,7**. „ეგულებოდა **შეტყუვილი** შენი“ **შუშ. XIII 24**; „არცა შეტყუვილმან სიმდიდრისამან... განგუაყენნეს ჩუენ სიყუარულსა მას ქრისტესსა“ **რიფს. 170,14**; „ყო ესე შეტყუვილით“ O, **IV მფ. 10,19**; „განადიდა ჩემ ზედა შეტყუილი“ **ფს. 40,10**. „შეტყუილდ შენდა შემოვიდა იგი“ O, **II მფ. 3,25**. იხ. ტყუვილი.

**შეუგავს** იხ. შეგვანება.

**შეუგვანებელ-ი** «არა ეგების»: „ეგრე შეუგვანებელ არს მართალი დაცემად წინაშე უღმრთოჲსასა“ O, **იგ. სოლ. 25,26**; „შეუგვანებელ არს საცთურისა არა მოსლვაჲ“ DE,—„არა ეგების არა მოსლვაჲ საცთურისაჲ“ C, **ლ. 17,1**. იხ. შეგვანება.

**შეუგინებელ-ი** უზადო, უმანკო, შეუბილწველი: „რომელმან შეუგინებელი შენდა მიმართ მისლვაჲ განმიმტკიცე“ **განს. ი. 201,1**; „მოიპოვე შენდა ცხორებაჲ უბიწოჲ და შეუგინებელი“ **ფლპ. მოც. 3,33**; „შეუგინებელად უჴრწნელ არს შობაჲ იგი“ **კ. იერ.(?) 163**; „შეუგინებელად სულნი ჩუენნი განვირინნეთ უშჯულოჲსა მის და ბილწისა შემაგინებელისა კაცისაგან“ **რიფს. 165,34**; „პატიოსან არს ქორწილი და საწოლი შეუგინებელ“ **მ. სწ. 112,18**.

**შეუდგამ-ი** იხ. შედგმა; შდრ. თუალ(თ)-შეუდგამი.

**შეუდრეკელ-ი** მოუხრელი: „დაადგრა ჴელი იგი მისი შეუძრველად და შეუდრეკელად და ყოვლად განჴმელი“ **საკ. წიგნ. II 100,17**. იხ. შედრეკა.

**შეუზავებელ-ი** შეურეველი: „არღარა ქმნულ არს შეზავებაჲ მათგან, და არცა შერევაჲ შეუზავებელთაჲ“ **გრ. ნაზ.-შობ. 297,18**. იხ. შეზავება.

**შეუზავებელობა**: „დაყვეს მათ სამი დღჱ პასუხობასა შინა ურთიერთას, და რამეთუ შეუზავებელობაჲ იყო მათ შორის სიტყუასა მას მათსა ზედა“ **საკ. წიგ. II, 107,28**. იხ. შეუზავებელი.

**შეუზმნელ-ი**: **I მფ. 17,39***. იხ. ზმნა, შეზმნილი.

---

* წყარო ფანქრითაა მიწერილი (რედ.).

**შეუთქს** იხ. შედგომა.

**შეუთქუმელ-ი** შეუთანხმებელი: „შეუთქუმელ იყვნეს ურთიერთას“ **საქ. მოც. 28,25**. იხ. შეთქუმა.

**შეუმკობელ-ი**: „არა ჯერ-მიჩს შეუმკობელად ხილვაჲ მისი“ **უძლ. შვილ. 515**. იხ. შემკობა.

**შეუმრღუეველ-ი** აუმღვრეველი: „შეუმრღუეველი ლოცვაჲ (ასწაოს)“ **მ. ცხ. 291v**. იხ. შემრღუევა.

**შეუმსგავს-ი** შეუფერებელი: „ჩემდა შეუმსგავს არს უქამოდ ჭამაჲ, რამეთუ მოხუცებულ ვარ“ **მ. ცხ. 114r**. იხ. მსგავსი.

**შეუმსგავსებელ-ი** განსხვავებული ერთიმეორისაგან: „ყოველი სოფელი, რომელი არს ნაწილთაგან შეუმსგავსებელთა, შეყო და შეამტკიცა“ **ბ. კეს.-ექუს. დღ. 31,8**. იხ. შემსგავსება.

**შეუნანებელ-ი** უსინანულო: „შეუნანებელ არიან მადლნი იგი“ **ჰრომ. 11,29**. იხ. შენანება.

**შეუნდობელ-ი** მოუნანიებელი: „შეუნდობელითა გულითა იუნჯებ თავისა შენისა რისხვასა“ **ჰრომ. 2,5**. იხ. შენდობა.

**შეუორგულებელ-ი** გულწრფელი, უეჭველი: „წარუდგინენით თავნი თქუენნი... სიყუარულითა შეუორგულებელითა“ **II კორ. 6,6**; „განჰმზადოთ სულისაჲ ჭურჭელი წმიდაჲ შეუორგულებელითა მით სარწმუნოებითა“ **კ. იერ.-ნათლის ღ. 83,19**; „დასასრული მცნებისაჲ არს სიყუარული... სარწმუნოებისა შეუორგულებელისაჲ“ **I ტიმ. 1,5**; „რომელი ყოველთა შეუორგულებელად გურწმენა“ **კ. იერ.-პოვნ. სამსჭ. 243,30**; „სიყუარულსა მისსა ზედა შეუორგულებელად ჰგიედ“ **მ. სწ. 240,15**. იხ. შეორგულება.

**შეურაცხ-ი** «უპატიო», არად მისაჩნევი, არად ჩასაგდები, უბრალო, არარა, უკანასკნელი, მდაბიო: „არა არს წინაწარმეტყუელი შეურაცხ (უპატიო C)“ **მრ. 6,4**; „ესე არს ლოდი იგი, რომელი შეურაცხ იქმნა თქუენ მიერ, მაშენებელთა“ **საქ. მოც. 4,11**; „შენ... მეფე ხარ, ხოლო ჩუენ შეურაცხ და დაგლახაკებულ ვართ ქრისტჱსთჳს“ **ფლკტ. 138,37**; „ორგულ არს, რომელი-იგი სხჳსა ხატითა მივიდეს, ვითარღამცა მონაჲ იყო, და უფლისა ხატითა გამოჩნდა, გინა შეურაცხი მეფისაჲთა“ **მრთ. A, ბ. კეს.-მარხ. 52r**; „შეურაცხ იყოს მის წინაშე უკეთური“ **ფს. 14,4**; „შეურაცხითა ძელითა მართალი განარინა“ O, **სიბრძ. სოლ. 10,4**; „ვიდრე არა მისცე შენ შეურაცხი იგი დანგიცა“ **მთ. 5,26**; „მოჰყვანდა წმიდაჲ შუშანიკ... ვითარცა ერთი ვინმე შეურაცხთაგანი“ **შუშ. IX 7**; „უნდონი მსახურებანი და შეურაცხნი სიმდაბლით აღასრულნა“ **ი.-ე. 16,19**; „მას სიბრძნესა ვაქებ... რომლისა მიერ უაზნონი იდიდნეს და შეურაცხნი პატივცემულ იქმნეს“ **A—92,290**. იხ. უშეურაცხელესი, შერაცხა.

**შეურაცხება** «შეურაცხყოფა», უპატიოება, არაფრად მიჩნევა: „შეურაცხებაჲ კაცთაჲ აღადგინის მის ზედა“ O, **დან. 4,14**; „რომელი სუამს შეურაცხებასა, ვითარცა წყალსა“ O, **იობ 34,7**; „განმაშორე ჩემგან ყუედრებაჲ და შეურაცხებაჲ“ C, **ფს. 118,22**; „მოისპის შეურაცხებაჲ“ O, **იგ. სოლ. 14,35**; „მოუჴდა შეურაცხებაჲ მთავართა მათთა“ **ფს. 106,40**; „შეურაცხებამან შენმან

შეგამთხჳა შენ ესე“ I, იერემ. 49,16; „შეურაცხებათა... (ამათ წილ) მივემთხჳო მე დიდებასა და პატივსა“ შუშ. XVII 21; „მოატყუა თავსა შენსა პატიჳი და შეურაცხებაჲ დიდი“ საკ. წიგ. II 84,17; „გინებითა და შეურაცხებითა წარგუდევნნიან“ ი.-ე. 52,21; „ჯერ-არს მისა ფრიად ვნებაჲ და შეურაცხებაჲ ნათესავისა ამის“ C, ლ. 17,25; „ჯერ-არს ძესა კაცისასა ფრიად ვნებად და შეურაცხებად“ C,—„ჯერ-არს ძისა კაცისაჲ ვნებაჲ ფრიად და შეურაცხ-ყოფად“ DE, მრ. 31. იხ. შერაცხა.

**შეურაცხებელ-ი** ურიცხვი, უთვალავი: „დღენი პირველნი შეურაცხებელ იყვნენ“ G, რიცხ. 6,12. იხ. შერაცხა.

**შეურაცხის-მყოფელ-ი** არად ჩამგდები, მაგინებელი; «მწუნობარი»: „იხილეთ შეურაცხის-მყოფელთა მაგათ და მიჰხედეთ“ O, ამბ. 1,5; „თავის-მოთნჱ იგი და შეურაცხის-მყოფელი კაცი ლაღი არს“ O, ამბ. 2,5; „შეურაცხის-მყოფელნი ჩემნი შეურაცხ-ვყვნე“ O, I მფ. 2,30; „პატიჟად სიკუდილი განაჩინა შეურაცხის-მყოფელსა ზედა მარხვისასა“ ოქრ.-მარხ. და იონ. 102, 7; „ვიყავ მე ...სიყრმესა ჩემსა... გლახაკთა შეურაცხის-მყოფელ“ მ. ხწ. 260,33; „მყვნეს ჩუენ შეურაცხის-მყოფელ და მწუნობარ მასწავლელთა ჩუენთა“ მ. ხწ. 273,28. იხ. მყოფელი.

**შეურაცხ(ის)-ყოფა** «განკიცხვა», «კიცხევა», «დაუმტკიცებელ ყოფა», «ბასრობა», «წუნობა», «გარიალება», «შეურაცხება», «ცრუვება», «უპატიო-ყოფა», არად ჩაგდება, გინება, ძაგება, შერცხვენა, «განრყუნა»: „შეურაცხ-ჰყოფდეს მას“ DE,—„განკიცხეს იგი“ C, ლ. 16,14; „შეურაცხ-ჰყოფდეს მთავარნიცა იგი მათ თანა“ DE,—„ეკიცხევდეს მთავარნი იგი მათ თანა“ C, ლ. 23,35; „შეურაცხ-გიყოფიეს სიტყუაჲ“ C,—„დაუმტკიცებელ გიყოფიეს სიტყუაჲ“ DE, მრ. 7,13; „ჯერ-არს ძისა კაცისაჲ ვნებაჲ ფრიად და შეურაცხ-ყოფად“ DE,—„ჯერ-არს ძესა კაცისასა ფრიად ვნებად და შეურაცხებად“ მრ. 8,31; „შეურაცხ-ჰყოფთ მცნებასა ღმრთისასა“ DE,—„ეცრუებით მცნებასა ღმრთისასა“ მრ. 7,9; „ძჱ შეურაცხ-ჰყოფს მამასა“ O, — „ძე უბატიო-ჰყოფს მამასა“ pb., მიქ. 7,6; „შეურაცხ-ყო ჰეროდეცა ერითურთ თჳსით“ C, ლ. 23,11; „უფლებასა შეურაცხ-ჰყოფენ“ იუდ. 1,8; „შეურაცხ-ჰყვენ დღენდელსა ამას დღესა მტერნი ერისა შენისანი“ O, ივდ. 13,22; „რაჲსათჳს შეურაცხ-მყვენით ჩუენ“ M,—„რაჲ ესრეთ მბასრობ მე“ pb.,—„რაჲსათჳს მწუნობთ ჩუენ“ I, II მფ. 19,43; „რომელნიმე შეურაცხ-ჰყოფენ და რომელნიმე აქებენ“ მ. ცხ. 72r; „სიტყუაჲ უფლისაჲ შეურაცხ-ყო“ pb.“,—„სიტყუაჲ უფლისაჲ განრყუნა“ G, რიცხ. 15,31; „რაჲსათჳს ესრეთ შეურაცხ-მყავ მე?“ „შეურაცხის-ყოფაჲ ჩუენდამო ესე არს“ იპ. რომ.-კურთხ. ისაკ და იაკ. 18,11. „ვითარცა კაცი გლახაკი და შეურაცხ-ყოფილი აგინეს“ იპ. რომ.-კურთხ. მოს. 190,1. იხ. ყოფა; შდრ. შეურაცხი.

**შეურვება** «შეიწრება», «მოშრომა», შეწუხება: „შეაურვებდეს მას“ DE,—„შეაიწრებდეს მას“ C, მრ. 5,24; „შეაურვა მას“ M,—„შეაიწრა იგი“ G, მსჯ. 16,16; „ვითარცა შეაურვა მას სიტყუებითა თჳსითა“ G,—„რაჟამს მოაშრო იგი სიტყჳთა მისითა“ M, მსჯ. 16,19; „შეაურვებთ გულსა ჩემსა“ საქ. მოც. 21,13; „შეეურვა მას ფრიადისა მისგან სიცხისა“ ლიმ. 27,1. „სიმძაფრისა მისგან წყურილისა და **შეურვებისაგან** მჴურვალებისა, რომელი ყოფად არს“ მ. ხწ. 186,17. „შეუძლებდა განრინებად **შეურვებულსა** მას ქალაქსა მრავლისა მისგან ურვისა“ ოქრ.-მარხ. და იონ. 108,4; „შეურვებულ იყო დიდად“ ფლკტ. 135, 29; „შეურვებული და დაჴსნილი სიტყჳსა მისთჳს“ O, III მფ. 21,4; „რაჲსა შეურვებულ არს სული შენი?“ O, III მფ. 21,5; „მრავლისაგან ჭირისა და შეურვებულისა გულისა მივწერე თქუენდა“ II კორ. 2,4; „შემძლებელ ვართ ნუგეშინის-ცემად სიტყჳთა შეურვებულსა მას მწუხარებითა“ მ. ხწ. 51,17. იხ. ურვება.

**შეურყეველ-ი** ურყევი, უძრავი, მტკიცე: „იყოს... შეურყეველ წინაშე თუალთა შენთა“ O, გამოსლ. 13,16; „ცნეს შეურყეველი სარწმუნოებაჲ მათი“ ოხკ. 14,10; „სარწმუნოებითა შეურყეველითა სწადოდა“ დ.დ. 130, 21; „საფუძველი მტკიცე და შეურყეველი დაუდევ“ მ. ხწ. 134,10. იხ. შერყევა.

**შეურწყავ-ი**: „სამებასა განუყოფელსა და შეურწყავსა“ H—341,118.

**შეუსუენებელ-ი** დაუცხრომელი: „იგი სანატრელი შეუსუენებელად თარგმნინ“ ი.-ე. 28,29. იხ. შესუენება.

**შეუსწავებელ-ი** გაუცნობელი: „ვიყავ შეუსწავებელ წინაშე პირსა ეკლესიათა“ გალ. 1,22, იხ. შესწავება.

**შეუტკბობელ-ი** «განმაძნელებელი», გაუტანელი: „შეუტკბობელ არს ჩუენდა“ pb., — „განმაძნელებელ ჩუენდა არს“ O, სიბრძ. სოლ. 2,12. იხ. შეტყბობა, შეტკბობა.

**შეუტყუებელ-ი** შეუფერებელი; შეუდარებელი: „დიდი ტყებაჲ და გლოვაჲ შეუტყუებელი იყო შენთჳს“ საკ. წიგ. II 143,21; „შეკრბებოდა შეუტყუებელი სიმრავლე“ H—341,573. იხ. შეტყუება.

**შეუქცეველ-ი** იხ. სულშეუქცეველი.

**შეუღლება** შეკავშირება: „რომელნი-იგი ღმერთმან შეაუღლნა“ მთ. 19,6; „რომელმან იგი შეაუღლა“ გრ, ნაზ. 297,37; „შეაუღლა გოჯი იგი ჯაჭჳსაჲ მის ერთიერთას“ H—341,762. „თითოეულსა ორორი **შეუღლვილ** ურთიერთას“ O, ეზეკ. 1,11; „მორჩილებაჲ სიმდაბლითა შეუღლვილი დაიმორჩილებს ეშმაკთა“ მ. ცხ. 324r. „ანგელოზთა შორის არა არს **შეუღლებაჲ**“ გრ. ნოს.-კაც. აგებ. 184,1. იხ. უღლება.

**შეუშრომელ-ი** შეუშრობელი: „სადა-იგი იყვნენ ცრემლნი შეუშრომელნი მჴურვალენი“ მ. ხწ. 92,16. იხ. შეშრობა.

**შეუცვალებელ-ი** შეუცვლელი: „იგონებდი საუკუნეთა მათ და დაუსრულებელთა და შეუცვალებელთა კეთილთა“ მ. ცხ. 30v. იხ. შეცვალება.

**შეუცოდებელ-ი** უდანაშაულო: „შეუცოდებელ ხარ წინაშე ძმისა შენისა“ ბალ 32,25. იხ. შეცოდება.

**შეუძლებელ-ი** «ვერ-შესაძლებელი»: „შეუძლებელ (ვერ შესაძლებელ C) არს ესე“ DE, მრ. 10,27; „შეუძლებელი კაცთაგან შესაძლებელ არს ღმრთისა მიერ“ ლ. 18,27; „სამი არს შეუძლებელ ჩემდა ცნობად“ O, იგ. სოლ. 30,18; „რაჲთა შეუძლებელი იგი ისწაო“ ს. გაბ.-

მოც. საჯს. 98,5; „შეუძლებელ არა რაჲ არს შენ მიერ“ O, იობ 42,2. იხ. შეძლება.

**შეუძრავ-ი, შეუძრველ-ი** უძრავი, ურყევი: „შეუძრავისა მის გონებისა ჩემისაგან გულისხმა-გიყოფ შენ სარგებელთა მათ“ ფლკტ. 133,16; „იპოოს ვითარცა ლოდი შეუძრავი“ ოქრო.-მარხ. და იონ. 100,19; „ვის (შეუნდო) შევრდომად ცოდვასა, პეტრეს... გოდოლსა მას შეუძრველსა“ ოქრ.-პეტრე და ელია 314; „შეუძრველად დგან“ O, იობ 39,26; „შეუძრველ არიან ქუეყანით მათით“ ბ. კეს.-ექუს დღ. 112,6. იხ. უშეუძრველესი, შეძრვა.

**შეუძრწუნვებელ-ი** შეუკრთომელი, შეურყეველი: „რაჲთა შეუძრწუნვებელად განვიდეს სული ჴორცთაგან“ მ. ცხ. 98r. იხ. შეძრწუნება.

**შეუწევნელ-ი** უშემწეო, დაუხმარებელი: „ვიქმენ მე ვითარცა კაცი შეუწევნელი“ ფს. 87,5. იხ. შეწევნა.

**შეუწირავ-ი** შეუწყნარებელი, მიუღებელი: „კაენის ძღუნად შეიქმნების და შეუწირავ იქმნების ღმრთისაგან“ მ. ცხ. 245r. იხ. შეწირვა.

**შეუწუხებელ-ი** დაუმწუხრებელი: „თქუენ უგეთ ღმერთთა შეუწუხებელად“ ფლკტ. 139,2. იხ. შეწუხება.

**შეუხებელ-ი** მიუკარებელი: „სიწმიდე და ქალწულებაჲ, შეუხებელი და უბიწოჲ, დაემარხა“ ი.-ე. 47,11. იხ. შეხება.

**შეფარვა** «დაფარვა»: „პირსა შენსა შეფარვოდის“ O,—„პირისაგან შენისა დაიფაროს“ Pb., ზირ. 6,12. იხ. ფარვა.

**შეფარილება:** „ნეტარ არს, რომელი იგლოვდეს სულისა თჳსისათჳს მცირედსა ამას ჟამსა, რაჲთა არა შეაფარილოს იგი ცოდვითა და ბრალითა“ მ. სწ. 59,24. იხ. ფარილება.

**შეფრჩხინება:** „ვითარცა-იგი ვის ჰნებავნ მოკლვაჲ მჴეცისა ბოროტისაჲ და შეიფრჩხინის იგი მის მიერ არა სავნებელად“ მ. სწ. 110,1. იხ. ფრჩხენა.

**შეფსმა** მიფსმა: „რომელმანმცა შეაფსა კედელსა“ O, I მფ. 25,34. იხ. ფსმა.

**შეფუვება** «შეფუვნება»: „ვიდრემდის შეფუვეს იგი“ O,—„ვიდრე შეფუვნებამდე მისსა“ pb., ოვსე 7,4. იხ. ფუვნება.

**შეფქვა** «დაფქვა», «განტეხა»: „შეფქვას (დაფქვა C) საჭურველი“ ფს. 45,10; „შუანი ლომთანი შეფქვნეს უფალმან“ Ͳ, ფს. 57,7; „მოქლონნი რკინისანი შეფქვნა (განტეხნა Ⴂ)“ ფს. 106,16. იხ. ფქვა.

**შექლეშა** «მოქლეშა», მოფხეკა, გახეხა: „შეუქლიშა ბალაამს ფერჴი ზღუდესა მას“ G,—„მოქლიშა ფერჴი ბალამისი ღობითა“ pb., რიცხ. 22,25; „შეაქლიშა თავი თჳსი ზღუდისა მიმართ“ G, რიცხ. 22,25. იხ. ქლეშა.

**შექმნა** ქმნა, გაკეთება, დამტკიცება, დამზადება, შეთხზვა; «აღზელა»; გახდომა: „ნუ შეიქმთ სახლსა მამისა ჩემისასა სავაჭროდ“ C, ი. 2,16; „რომელმან გარეშე შექმნა, მანცა შინაგანი შექმნა“ ლ. 11,40; „შექმნეს გჳრგჳნი ეკლისაჲ“ C, მთ. 27,29; „რომელმან შემქმნა მე“ O, იობ 33,4; „რომელმან შეჰქმენ კაცი მიწისაგან“ რიფს, 164,13; „სუეტნი შექმნნა ვეცხლისანი“ O, ქება 3,10; „უფალმან შექმნა კაცი ქუეყანისაგან“ O, ზირ. 17,1; „ინება, რაჲთა შეუქმნა ბერსა (თევზი)“ მ. ცხ. 356r; „შევქმნე თქუენ ზედა ძჳრი“ O,—„აღვზელ თქუენ ზედა ბოროტთა“ pb., იერემ. 18,11; „შეიქმნა და დადნა ვითარცა ავლი“ შუშ. XIV 9; „მათი საჭმელი მან შეუქმნას“ ი.-ე. 43, 25. „თიჴისაგან **შექმნილ** ვართ მეცა და შენცა“ O, იობ 33,6; „მისნი შექმნულნი ვართ“ კ. იერ.-სინან. 64; „წუენი მხალისა **შექმნული**, იგიცა მცირედ მიიღის“ შუშ. XIV 14. იხ. ქმნა; შდრ. პირველშექმნული, პირველშექმნილი, ქუეყანით-შექმნული, შემოქმედი.

**შექუნძვა:** „შეიქუნძა მის ზედა და განტფეს ჴორცნი მის ყრმისანი“ O, IV მფ. 4,34; „შეიქუნძნეს და დაილეწვოდეს ძუალნი წმიდათანი მით მყინვარითა“ სბსტ. 135,17.

**შექურცნა** გაფცქვნა: „ნეფხვისა სიმძაფრისაგან შეექურცნას ქერქიცა მათი და დაშთენ განშიშულებულნი ჴმელად და უნაყოფოდ“ მ. სწ. 172,1.

**შექუსვა** იხ. ქუსვა; შდრ. თანა-შექუსვა.

**შექუსულ-ი** შეერთებული, შერთული: „შექუსულ არს ეშმაკი მრისხანებასა“ მ. ცხ. 33r. იხ. ქუსვა.

**შექცევა** «ქცევა», «მოგება», დაბრუნება, შებრუნება, «მიქცევა»: „შემიქციენ ესენი მშჳდობით“ G,—„მომაგე მე იგი მშჳდობით“ O, მსჯ. 11,13; „ვითარ შეაქცია ზურგი მოაბმან“ O,—„ვითარ მიაქცია ზურგი მოაბმან“ I, იერემ. 48,39; „შეიქეც სენაკადვე“ მ. ცხ. 131r. „ძლით დაარწმუნეს მონასტრადვე **შექცევაჲ**“ ი.-ე. 24,24; „შექცევისა და დაბრკოლებისა შენისათჳს გიზამს ამას“ მ. სწ. 19,35; „ვერ ძალ-მიც შექცევად“ G,—„ვერ ჴელ-მეწიფების მექცევად“ M, მსჯ. 11,35. იხ. ქცევა; შესაქცეველი; ზურგის-შექცევა.

**შექცეულ-ი** გართული: „თჳსსა მსახურებასა განკრძალულ იყო და წიგნთა საღმრთოთა თარგმნასა შექცეულ“ ი.-ე. 49,28; „თუალნი არიან მკიე, არა ღჳნისა სუმასა შექცეულთანია?“ H 2251,284r. იხ. შექცევა.

**შექცეულება:** „ამას შექცეულებასა შინა ჟამსაცა ერთსა არა შეგჳნდობს, რაჲთა ნებაჲ ღმრთისაჲ აღვასრულოთ“ მ. სწ. 305,34. იხ. შექცეული.

**შეღამება** დაღამება: „ნუ შეიღამებ ესრეთ სოფელსა შინა“ მ. ცხ. 311r; „ვითარცა მოვიდოდა სადგურად თჳსად, შეუღამდა“ მ. ცხ. 322v; „სადაცა შეღამდის, დადგებიან“ Ier.—36,8v. იხ. ღამე.

**შეღება** «შეწირვა», შეტანა, მირთმევა, შეკრება: „ვერ პოვეს, ვინაჲმცა შეიღეს იგი“ ლ. 5, 19; „შეიღო იგი კარვად“ G, რიცხ. 31,54; „შეიღეს მთავართა ძღუენი მათი წინაშე საკურთხეველისა“ G,—„შესწირეს მთავართა მათ შესაწირავი მათი წინაშე საკურთხეველსა მას“ pb., რიცხ. 7,10; „შეიღეთ წინაშე პირსა მისსა“ M, I ნშტ. 16,29; „სთესეთ ფრიად და შეიღეთ მცირედ“ O, ანგ. 1,6; „შეიღეთ ყოველი ნაყოფი საუნჯეთა“ O, მალ. 3,10. „უნდა **შეღებაჲ** მისი და დადგმაჲ წინაშე მისა“ ლ. 5,18. „მისცეს ვეცხლი იგი **შეღებული** სახლსა უფლისასა“ M, II ნშტ. 34,9.

**შეღება გულად** ზრახვა: „ნუ რას შეიღებ გულად სიტყუასა მაგას“ II მფ. 13,20.

**შეღება** «შესოვლება»: „ცუარისაგან ცისა ჴორცნი მისნი შეიღებნეს“ O, დან. 4,30; „რაჲთა შეიღებოს ფერჴი შენი სისხლითა“ Ⴂ,—„რაჲთა შეისოვლნენ ფერჴნი შენნი სისხლითა“ Ͳ, ფს. 67,24. „ხატნი სხენან ვეცხლისანი ოქროჲთა **შეღებულნი** კარგად“ A-484,315v. იხ. ღება.

**შეღმართ** შიგნით: „ვითარ განიცდიდეს ჴურელით შეღმართ“ **ბალ. 50,16.** იხ. მართ.

**შეღრეკა** დამდაბლება, «მოდრეკა»: „გულის-სიტყუამან გულისამან შეღრიკის ძალისაგან“ O, **ზირ. 38,19**; „დღჱ დამდაბლებისა კაცისა სულისა თჳსისაჲ, რომელთა-იგი შეიღრიკნით (მოიდრიკნით O) თავნი თქუენნი“ I, **ეს. 58,5.** „ნუ იყოფინ ჴელი შენი მოღებად ხოლო განრთხმულ და მიცემად—შეღრეკილ“ O, **ზირ. 4,36.** იხ. ღრეკა.

**შეღუერფება** «გაყრა»: „და ვითარცა ქარქუეტი, შეღუერფოს მშჳლდები იგი მათი“ O,—„და ვითარცა ქარქუეტნი—გაყრილნი მშჳლდნი მათნი“ pb., **ეს. 41,2.** იხ. ღუერფი.

**შეღჳნება** შეღვინიანება: „რაჟამს კეთილად შეიღჳნოს გული ამნონისი ყშირად“ O, **II მფ. 13,28.** „შევიდა იგი შეღუ[ი]ნებულთა მოსუმურთა მათ თანა და როკვიდა“ Ath.—**11,162 v.** იხ. ღჳნება.

**შეყენება** «შეგდება», შეჩერება, მოცვა, ჩაგდება: „კაცის-კლვისათჳს შეეყენა საპყრობილესა“ C.—„კაცის-კლვისა(თჳს) შეგდებულ იყო საპყრობილესა“ DE, **ლ. 23,25**; „ცმელსავე თჳსსა შეეყენნეს“ **ფს. 16,10**; „შეაყენა მახჳლსა ერი თჳსი“ **ფს. 77,62**; „ნუცა შეაყენებ მეოტთა მათთა დღესა ჭირისასა“ O, **აბდია 1,14**; „შეაყენა იგი სახლსა მას საპყრობილისასა“ O, **IV მფ. 17,4**; „შეაყენეს თევზთა სიმრავლჱ დიდი“ **ლ. 5,6**; „საცხოვარი მათი სიყმილსა შეაყენა“ **ფს. 77,50**; „პოვეს სახლაკი ერთი ჩრდილოჲთ კერძო, მცირჱ და ბნელი, და მუნ შეაყენეს წმიდაჲ იგი“ **შუშ. IX,24**; „კაცის-მოძულე მჴეცი, რაჟამს შეეყენის მახესა“ **ბ. კეს.-ექუს დღ. 185,2.** „ბრძანა... **შეყენებაჲ** მათი საპყრობილესა“ **საკ. წიგ. II 79,11.** „შეძრწუნდენ შეყენებასა მათსა ზედა“ O, **მიქ. 7,17.** „საკრველთა ...**შეყენებულ** იყვნენ“ **იპ. რომ.-კურთხ. მოხ. 160,12**; „შჳდ დღე შეყენებულ და უზმებულ იყვნეს ჩუეულისა მისგან საზრდელისა“ **ოქრ. მარხ. და იონ. 108,21**; „არავე დავამტკიცებ ამას მოსწავებასა, ვითარმცა ბუნებაჲ გონებისაჲ შეყენებულ იყო ერთსა ადგილსა“ **გრ. ნოს.-კაც აგებ. 164,19**; „საპყრობილესა არავინ კეთილისა მოქმედთაგანი შეყენებულ არს“ **მ. ხწ. 51,21.** იხ. ყენება; შესაყენებელი.

**შეყენებულება** გარემოცვა: „იყოს იგი შეყენებულებასა და შეაყენო იგი“ O, **ეზეკ. 4,3**; „დასწუა შორის ქალაქსა აღსასრულსა მას დღეთა შეყენებულებისა შენისათა“ O, **ეზეკ. 5,2.** იხ. შეყენებული.

**შეყვანება** შეყვანა, შეტანა, შეწყნარება, მიღება: „წარიყვანეს და შეიყვანეს იგი სახლსა მღდელთ-მოძღურისასა“ **ლ. 22,54**; „შემიყვანეთ მე სახლსა ღჳნისასა“ O, **ქება 2,4**; „ნუ შეგჳყვანებ ჩუენ განსაცდელსა“ **მთ. 6,13**; „შემიყვანე მე წინაშე მეფისა“ O, **დან. 2,24**; „წინა-წარგიძღუე და შეგიყვანო შენ“ O, **გამოსლ. 33,14**; „შეიყვანა იგი სიხარულით“ **ლ. 19,6**; „შემიყვანა მცველმან მან“ **შუშ. X 9.** „ბრძანა... სენაკსა ერთსა **შეყვანებაჲ** და კრძალულად დაცვაჲ მისი“ **შუშ. VI 27**; „შეყვანებასა მას მამა-დედისა მიერ ყრმისა მის იესუჲსა“ **ლ. 2,27.** იხ. ყვანება; შდრ. შემყვანებელი.

**შეყინება** შედედება: „მცირე-მცირედ შეყინებითა მით სიკუდილი შეუვალნ“ **ბ. კეს. -40-თჳს 119,13**; „პირველად იქმნიან შეყინებითა მით სისხლისაჲთა“ **ბ. კეს.40-თჳს 119,4.** იხ. ყინვა; შენაყინავი.

**შეყმედილ-ი** დახსნილი: „შეყმედილ არიან სიყმილითა“ O, **გოდ. იერემ. 2,19.** იხ. ყმედა.

**შეყმობა** გულის წასვლა: „შემყმა მე შიმშილითა“ O, **I მფ. 30,13.** იხ. ყმობა.

**შეყმუნება** შეწბილება: „შეყმუნდა მცირედ“ **მ. ცხ 73r.**

**შეყოლა** შესვლა: „შეჰყვა მდიდარსა მას თანა“ **მ. ცხ. 218v.** იხ. ყოლა.

**შეყოფა** «დამკჳდრება», «შედგომა», «მოხება», შეერთება, მიდგმა, შეზიარება, შეწყობა, «შეძინება», დართვა, შეუღლება, შედება, შექცევა, «შერწყმა», შერევა, «თან-რევა»: „შეეყო ერთსა მოქალაქეთაგანსა“ C.—„შეუდგა ერთსა მოქალაქესა მის სოფლისასა“ DE, **ლ. 15,15**; „უბრძნესსა მას მათსა შეეყავ შენ“ O, **ზირ. 6,35**; „კაცი ძმასა თჳსსა შეეყოს“ O, **იობ 41,8**; „რომელი შეეყოს მეძავსა, ერთ ჴორც არიან“ **I კორ. 6,16**; „არა შემომეყო მე დრკუჲ გული“ Ղ,—„არა მომეხო მე დრკუჲ გულითა“ Ꮯ, **ფს. 100,5**; „სხუასა მამალსა არღარა შეეყვის“ **ოქრ.-გურიტ. 225,12**; „რომელი შეყოფილ იყოს შენდა“ M,—„შენ თანა დაიმკჳდროს“ G, **II ზჯ. 23,16**; „ესრეთ შეეყვნეს მას“ O, **I ეზრა 4,20**; „ნუ შეეყოფვი სათნოებასა უღმრთოთასა“ O, **ზირ. 9,17**; „შეჰყო იგი ურთიერთას“ O, **ეზეკ. 37,17**; „შევეყავ ყოველთა მოშიშთა შენთა“ **ფს. 118,63**; „სხუასა ქმარსა არღარა შეეყო“ **ოქრ.-გურიტ. 225,18**; „შეიყოფდა აბესალომ გულთა ყოველთა კაცთა ისრაიტელთასა“ O, **II მფ. 15,6**; „მე შევეყავ შედგომად უფლისა“ M,—„მე შევეძინ'ე შედგომად უფლისა“ G, **ისუ ნ. 14,8**; „სძალი შეეყო სიძესა და ქორწილი იქმნა სულიერი“ **ოქრ.-გურიტ. 230,3**; „არა შეყონ ქედი მათი უღელსა ქუეშე“ I, **იერემ. 27,8**; „არავინ მოღუაწე შეეყოფვის სოფლისა საქმეთა“ **II ტიმ. 2,4.** „**შეთუ-ყოფილ** ხარ ცოლსა, ნუ განუტევებ“ **I კორ. 7,27**; „ურთიერთსა შეყოფილ“ O,—„ერთი მეორეთა მიმართ შეირწყმინეს“ pb., **იობ 41,7**; „შეყოფილ ვიყვენით ჩუენ სოფელსა მას ჭირისასა“ **ანდ.-ანატ. 222,25**; „მიმავლინა მე... დასხმად... საწყეველად... ყოველთა მეფეთა შეყოფილთა, რომელნი დგებიან უდაბნოსა ზედა“ O,—„...ყოველთა თან-მრევთა, რომელნი მევანეობენ უდაბნოსა შინა“ pb., **იერემ. 25,24**; „რაოდენი წელი გაქუს, ვინაჲთგან შეყოფილ ხარ ქმარსა?“ Sin.—**11,250v.** იხ. ყოფა; შდრ. კუალად-შეყოფა.

**შეყოფა** დაბურვა, დახშობა, დახურვა: „ნუცა შეიყოფნ ჩემ ზედა ჯურღმული პირსა მისსა“ **ფს. 68,16**; „შეყო წიგნი იგი“ **ლ. 4,20.** იხ. ყოფა.

**შეყოფა** (ჴელისა) მიყოფა, დაწყება: „მრავალთა ჴელი შეყვეს აღწერად მითხრობაჲ“ **ლ. 1,1**; „რომელსა-იგი თქუენ ჴელი შეჰყავთ“ **საქ. მოც. 3,20.** იხ. ყოფა; შდრ. ჴელისა შეყოფა.

**[შეყოფა]** «დამკჳდრება», ცხოვრება, დაყრდნობა: „რომელი შეყოფილ იყოს შენდა“ M,—„შენ თანა დაიმკჳდროს“ G, **II ზჯ. 23,16**; „რომელი შეყოფილ და მოსავ იყოს შენდა“ O, **იგ. სოლ. 3,29.** იხ. ყოფა.

**შეყოფა** შედედება, შემკვრივება, «აღქუმა»: „შეიყო, ვითარცა სძე, გული მათი“ **ფს. 118,70**; „უფროჲს სძისა შევიყვნეთ“ Ath.—**11,46r.** „ჴორცნი გუამისა მისისანი შე-

ყოფილ არიან“ O,—„ჴორცნი გუამსა მისსა ალექუნეს pb., იობ 41,14. იხ. ყოფა.

**შეყრა** «შთათხევა», ჩაგდება, შეკრება: „შეყარნეს იგინი ჴუაბსა შინა“ G,—„შთასთხინა იგინი ჴუაბსა მას“ M, ისუ ნ. 10,27; „შეიყარა ერი“ მ. ცხ. 194v. „ბრძანა შეყრაჲ მათი სახლსა შინა ერთსა“ იზტ. 120,34. იხ. ყრა.

**შეყროლება** აყროლება, სუნის ადენა: „შეყროლდეს, დალპეს წყლულებანი ჩემნი“ ფს. 37,6. „ვიდრე **შეყროლებამდე** შვილთა ჩემთა“ ფლკტ. 147,21. იხ. ყროლა.

**შეყუარება**: „შეიყუარო მოყუასი შენი“ მთ. 5,43; „შეგიყუარო შენ, უფალო!“ ფს. 17,2; „ქალწულთა შეგიყუარეს შენ“ O, ქება 1,2; „რაჲცა ვინ შეიყუაროს, მიეცეს მას“ O, ზირ. 15,18; „მიჰხედა და შეუყუარდა იგი“ მრ. 10,21. „უკუეთუ არა პირველად მოიძულო, ვერ ძალ-გიც **შეყუარებად**“ მ. ცხ. 37г; „შეყუარებად მოყუასი, ვითარცა თავი თჳსი“ მრ. 12,33. „თქუენ ღმრთისა მიერ მამისა **შეყუარებულთა**“ იუდა 1,1; „კაცი იგი იუდაჲსი, ახალნერგი, შეყუარებული“ O, ეს. 5,7. იხ. ყუარება.

**შეყშირება** იხ. შეჴშირება.

**შეშა** «ძელი», ხე: „დაუტეო თავი შენი, ვითარცა შეშაჲ ჴმელი“ O, ზირ. 6,3; „აჰა ეგერა არიან... ღელი და საჴნველი და ყოველივე კალოჲს ჴური შეშად“ O, II მფ. 24,22; „ნუცა სული შენი მოუძლურდებინ ორთა მათგან შეშათა, მუგუზთა მკუმოლევარეთა“ O, ეს. 7,4; „ცეცხლსა ზედა დაურთვიდეს შეშასა და აღატყინებდეს მას“ A—35,165г; „ქმნეს ჴიდი რაჲმე დიდი შეშისაჲ“ H—341,88; „ვქმნე გოდოლი შეშისაჲ სამსართული“ H—341,97; „წარვრდომილი რკინაჲ შეშისაგან ეცეს მოყუასსა“ G, II შჯ. 19,5; „არარაჲ მოიგო ყოვლად საჴმართაგან ამის სოფლისათა თჳნიერ პალეკარტი ფლასისაჲ და ერთი ჴილი და ერთი თასი შეშისაჲ“ მ. ცხ. 167г.

**შეშავებულ-ი** ოდნავ, ცოტათი გაშავებული: „მსთუაჲ ოდენ ყურძენი შეშავებულ იყო“ საკ. წიგ. II 116,33.

**შეშალვა** შფოთის ჩავარდნა, არევა: „შეიშალნიან და ებრძოდიან“ ქ. ცხ. 14,1; „მაშინ... ჰაერნი შეიშალნენ და ვარსკულავნი დამოცჳვენ“ მ. სწ. 212,3; „ენისაგან სიტყუაჲ შეგჳშალოს“ მ. სწ. 25,27. იხ. შალვა.

**შეშთობა, შეშდობა** დახრჩობა: „შეაშთვიან და არა ნაყოფიერ იქმნიან“ ლ. 8,14; „შეაშდვის სიტყუაჲ იგი“ მთ. 13,22; „შეაშთვეს იგი“ ლ. 8,7; „შეაშთობდა მას და ეტყოდა“ მთ. 18,28; „გლახაკი შეგიშთობია“ მ.ცხ. 30г; „ნუ შეიშთვებით ზრუნვითა“ მ. სწ. 189,26. იხ. შდობა, შთობა.

**შეშინება** «შინება», «შეძრწუნება»: „არა შეშინდეს ბრძანებისაგან მეფისა“ Q,—„არა შეიშინეს ბრძანებისა მისგან მეფისა“ ჰებრ. 11,23; „არა შეშინდეთ მათგან“ G.—„ნუ გეშინინ მათგან“ pb., II შჯ. 3,22; „მათ შეეშინა“ DE,—„შეძრწუნდეს დიდად“ C, ი. 6,19; „არა შეიშინა უწესომან იუდა“ I, იერემ. 3,8; „ჩუენებაჲ ვიხილე და შემეშინა და შევძრწუნდი საწოლსა ზედა ჩემსა“ O, დან. 4,2; „ლომმან იზახა და ვის არა შეეშინა?“ O, ამოს 3,8; „ნუ შეშინდებინ გული შენი“ O, ივდ. 10,16; „არა შეიშინოს, რაჟამს მოიწიოს სიცხე“ I, იერემ. 17,8; „ნუ შეშინდები ტანჯვათაგან“ ანდ.-ანატ. 212,28. „იწყო უცნებად და **შეშინებად** ნეტარისა მის“ X 236v. „**შეშინებულ** იყვნეს“ C, მრ. 9,6; „ვითარცა ყრმაჲ შეშინებული შენდამი ვლტოლვილ ვარ“ ფლკტ. 141,29; „მდგომარე იყვნენ შეშინებულნი“ მ. სწ. 124,18. იხ. შინება; შემაშინებელი.

**შეშის-მკაფელ-ი** «შეშის-მკოდელი», ხის მჭრელი: „სდგეხართ... შეშის-მკაფელთაგან თქუენთა წყლისა მავსებელადმდე თქუენთა“ pb.,—„სდეგით აქა... შეშის-მკოდელით თქუენითგან ვიდრე წყლის-მკრებელ თქუენდამდე“ G, II შჯ. 29,11. იხ. მკაფელი.

**შეშის-მკოდელ-ი** «შეშის-მკაფელი», ხის მჭრელი: „სდეგით აქა... შეშის-მკოდელით თქუენითგან ვიდრე წყლის-მკრებელ თქუენდამდე“ G, — „სდგეხართ... შეშის-მკაფელითგან თქუენთა წყლისა მავსებელადმდე თქუენთა“ pb., II შჯ. 29,11; „არა მოგუაკლდეს თქუენგან მონაჲ, შეშის-მკოდელი და წყლის-მკრებელი“ G, ისუ ნ. 9,23. იხ. მკოდელი.

**შეშრობა** გახმობა: „ვითარცა შეიშრვის მჭჳრჱ იგი“ ფიზ. XXVIII 12. იხ. შრობა, შეუშრომელი.

**შეშუება** შეშვება: „სატრაპეზოს არა შეუშჳს“ ი.-ე. 34,33; „პირუტყჳ შეუშუა ყანად“ მ. ცხ. 79v; „შეუშუას გულის-სიტყუაჲ... გულად“ მ. ცხ. 48г. იხ. შუება.

**შეშუნება** შეფერება: „ვითარცა შეაშუს უფალსა თქუენსა, ეგრეცა ყავთ“ O, II ეზრა 7,18; „შეგაშუს შენ“ O, ზირ. 35,4; „ვითარცა ვის ჰნებავნ და შეაშუნ“ გრ. ნოს.-კაც. აგებ. 160,13. იხ. შუნება.

**შეშურვება** «აღშურება»: „არასადა შემშურდა კეთილი სხჳსაჲ“ Ier.—140,174г; „შური შემშურდა უფლისა ღმრთისა“ O, III მფ. 19,10; „შევიშურვო სახელისა ჩემისა წმიდისა“ O, ეზეკ. 39,25; „შეიშურა უფალმან ქუეყანისა მისთჳს“ იოვ. 2,18; „შეიშურვა მტერმან სარწმუნოებაჲ იგი მისი“ დ.დ. 127,15; „დააცხრო გულის-წყრომაჲ ჩემი ძეთაგან ისრაჱლისათა **შეშურვებითა**“ G, — „დააცხრო რისხუაჲ ჩემი ძეთაგან ისრაელისათა აღშურებასა“ pb., რიცხ. 25,11 იხ. შურვება.

**შეშფოთება** «აღშფოთება», «შეძრწუნება»: „რაჲსათჳს გონებაჲ შეშფოთდების“ H—622,47v; „ცაჲცა შეშფოთდა“ G,—„ცანი შეძრწუნდეს“ M, მსჯ. 5,4; „შეკრბა სიმრავლჱ ერისაჲ და შეშფოთნა“ საქ. მოც. 2,6; „შეშფოთნა გულის-წყრომითა თუალი ჩემი“ ფს. 30,10; „შეაშფოთებდა გონებაჲ მისი“ ბალ. 126,14. „რაჲსა **შეშფოთვილ** ხართ და სტირთ?“ C, — „რაჲსა აღშფოთებულ ხართ და ჰტირთ?“ DE, მრ. 5,39; „იყო ერი იგი **შეშფოთებულ**“ საქ. მოც. 19,32; „განაგო ქუეყანაჲ, რომელი შეშფოთებულ იყო“ მ. სწ (!) იხ. შფოთება.

**შეშჭუმა** შეჭმუხნა: „განსცის იგი განსავალთაგან თუალად შეშჭუმითა და მოზიდვითა წარბთაჲთა“ გრ. ნოს.-კაც. აგებ. 165, 17.

**შეჩუევა** მიჩვევა, შეჩვევა: „წეს არს... შეჩუევად შრომათა“ ანტ. დ. 22v; „განიზრახა უფიცხლჱსსა მარხვასა თავისა თჳსისასა შეჩუევად“ ანტ. დ. 22v. იხ. ჩუევა.

**შეჩუენება** «წყევა», «დაწყევა»: „შეეჩუენა ისრაელი ვეელფეგორს“ G, რიცხ. 25,3; „მრავალი ბოროტი შემაჩუენა მე“ II ტიმ. 4,14; „რაოდენი ძჳრი შეაჩუენა წმიდათა შენთა“ საქ. მოც. 9,13; „ბოროტი შეგაჩუენეს შენ“ O, დაბ. 50,7. „**შეჩუენება** არღა იყოს მერმე“ ზაქ. 14,11; „კრულობითა და შეჩუენებითა განკანონა“

ი.-ე. 26,10. „იწყო პეტრე **შეჩუენებად** და ფიცად“ მთ. 26,74; „რომელთა არა იციან შჯული, **შეჩუენებულ** არიან“ G, ი. 7,49; „შეჩუენებულ ხარ, ბელიარ!“ მ. ცხ. 229r. იხ. ჩუენება; შენაჩუენები.

**შეცბუნება** «დაკჳრვება»: „შეცბუნდეს და მირბიოდეს“ C,—„დაუკჳრდა და მორბიოდეს“ DE, მრ. 9,15; „შემაცბუნა სიტყუამან“ ბალ. 112,2; „შევცბუნდი და ვითხოვე ღმრთისაგან, რაჲთა მომცეს ცნობაჲ“ ლიმ. 117,11. იხ. ცბუნება.

**შეცვა** «გარე-მოდგომა»; შემორტყმა: „შემიცვეს მე ერთბამად“ ფს. 87,18; „შეიცვეს დავით“ O, I მფ. 23,26; „წყურილსა სიცხისასა ურწყულსა შინა შეიცვა იგი“ G,—„წყურიელსა მას სიცხისასა და ურწყულსა გარე-მოადგა მათ“ M, II შჯ. 43,10; „შეეცვა ქალაქი იგი“ S—1141, 512. „კმა გეყავნ თქუენ **შეცვაჲ** ამის მთისაჲ“ G,—„კმა იყავნ თქუენდა გარე-მოდგომა მთისა მაგის“ M, II შჯ. 2,3. „ვლტოლით ივლტოდეს და არა მოიქცეს **შეცვულნი** გარემოჲს“ I, იერემ. 46,5; „ვხედავთ გულსა, რამეთუ შეცვულ არს იგი... მოცვითა მით ფერცხალთაჲთა გარემოჲს მისა“ გრ. ნოს.-კაც.აგებ. 227,29. იხ. ცვა.

**შეცვალება** «გარდაქცევა» გამოცვლა: „უკუეთუ შეცვალებით შეიცვალოს შენიშნვაჲ ტყავსა ზედა“ G,—„უკუეთუ გარდაქცევით გარდაიქცეს სასწაული იგი სხეულისაგან მისისა“ pb., ლევიტ. 13,7; „შეიცვალა სახედ მწყემსისა“ ატმ. 109, 13; „ვერძი შესცვალო ცხოვრად“ O, გამოსლ. 13,13; „შეცვალეთ სამოსელი თქუენი“ O, დაბ. 35,2; „ნუ შესცვალებ სიყუარულსა ღმრთისასა ცოლისა სიყუარულად“ მ. სწ. 121,24; „გულისჴმა-ყავ **შეცვალებაჲ** სიტყუათაჲ თჳნიერ თქმულისა ჩემისა“ ბ. კეს.-ექუს. დღ. 123,8. იხ. ცვალება; შემცვალებელი, შეუცვალებელი.

**შეცთომა** «ცთომა», აცჳდენა, ასხლეტა; მოტყუება, გზის-აბნევა; «განკრთომა»: „ნუ შესცთები (სცთები O), რამეთუ მე ვარ“ I, ეს. 41,10; „შესცთეს სარწმუნოებისაგან“ I ტიმ. 6,10; „იგავნი მეცნიერებისანი ნუ შეგცთებიან შენ“ O, ზირ. 6,35; „ზეცისა ცხორებასა შესცთა“ ბ. კეს.-40-თჳს, 121,8; „შე-მე-ვსცეთითა გზისაგან ჭეშმარიტისა“ O, სიბრძ. სოლ. 5,6; „სიკეთესა დედათასა მრავალნი შესცთეს“ O,—„სიკეთესა შინა დედაკაცისასა მრავალნი სცთეს“ pb., ზირ. 9,9; „ესე განიზრახეს და შესცთეს“ O, სიბრძ. სოლ. 2,21; „უკუეთუ შესცთის, და-ხოლო-ამჴჳან იგი“ O, ზირ. 13,29; „ნაწილნი იგი გულისსათქუმელთა შენთანი ნუ შეგცთებიედ შენ“ O, ზირ. 14, 14; „ბრმაჲ ბრმასა თუ წინაუძღჳნ, შესცთიან“ მთ. 15, 14; „შემინდევით, რამეთუ შევსცეთ“ მ. ცხ. 366v; „შესცთეს თაფლუჭისა მიერ“ pb., —„განჰკრთეს თაფლუჭისათჳს“ O, ეს. 28,7; „მოკლის **შეცთომაჲ** იგი“ ს. გაბ.-მოც. საჴს. 93,32. „პოვა იგი კაცმან შეცთომილი“ საკ. წიგნ. II 60,8; „ღჳნითა შეცთომილ არიან“ I, ეს. 28,7; „შეცთომილი მოვაქციო“ O, ეზეკ. 34,16. იხ. ცთომა.

**შეცთომილება** შემცდარობა, სიმცდარე, გზააბნეულობა: „არღარა დავადგრე მაგას შეცთომილებასა“, ფლკტ. 186,1; „მწვალებელთა შეცთომილებაჲ ზედა დაუმტკიცებელსა თიჴასა (დგას)“ ს. გაბ.-მოც. საჴს. 95,32; „უჩუენოთ ძესა მეფისასა შეცთომილებაჲ მისი“ ბალ. 92,15. იხ. შეცთომილი.

**შეცთუნება** მოტყუება, შეცდენა: „ნუმცა ვინ შეგაცთუნებს შენგანსა მას, რომელსა შეგიმართებია“ ანდ.-ანატ. 208,7, „მე შევაცთუნო იგი“ ოვსე 2,14; „ვითარმცა შეგუაცთუნნა ჩუენ სიმდიდრემან“ რიფს. 170,5; „რომელთა შეგაცთუნეს შენ“ ფლპ. მოც. 4,9; „ზაკუვით შეიტყუებენ და შეაცთუნებენ კაცთა და უსამართლოდ წაუღებენ“ მ. სწ. 52,24. იხ. ცთუნება.

**შეცილება** შეშლა, შეცდომა: „შემცილდა მე სიტყუაჲ რაჲმე ფსალმუნისაჲ“ მ. ცხ. 122v. იხ. ცილება.

**შეცინა** ცინება: „რეცა ჰზრახავნ ხენეშთა სიტყუათა და შეეცინინ და უწამწამებნ“ მ. სწ. 246,14. იხ. ცინება.

**შეცნობა** ცოდნა; შეტყობა: „არარაჲ თავსა ჩემსა შემიცნობიეს“ I კორ. 4,4; „არარაჲ ესევითარი საქმე შემეცნა თავისა ჩემისადა“ მ. ცხ. 64v; „არავე ყოველსა ჟამსა გამოიღის იგი საჴმობლად, არამედ რაჟამს შეაცნის ჰაერისა სიწმიდე“ ბ. კეს.-ექუს. დღ. 127,27; „ვერარაჲ შევაცან ცოდვაჲ თავსა ჩემსა“ ლიმ. 22,10; „უკუეთუ შეაცნას კაცმან ცოდვაჲ იგი“ H—622,29r. იხ. ცნობა.

**შეცოდება** «დაცილება», «ბრალება», უკანონობა, შეცდომა, «ცოდვა», დაშავება: „ესროდეს ქვითა თმასა და არა შესცოდებდეს“ M, — „ქვებითა თმისა მიმართ და არა დამცილებელნი“ G, მსჯ. 20,16; „რომელნი-იგი ჭეშმარიტებასა შეეცოდნეს“ II ტიმ. 2, 18; „რომელმან შემცოდოს მე“ O, ეზეკ. 14,13; „ნუ შესცოდებ სიმრავლესა მას ქალაქისასა“ O,—„ნუ სცოდავ სიმრავლესა შინა ქალაქისასა“ pb., ზირ. 7,7; „შევსცოდე მას“ O, მიქ. 7,9; „არცა კეისარსა რაჲ შევსცოდე“ საქ. მოც. 25,8; „თუ რაჲმე შეგცოდეთ... მოგჳტევენ“ შუშ. XVI 2; „მისცეს, ვის-იგი შესცოდა...“ pb.,—„უკუნ სცეს, ვის-იგი უბრალა“ G, რიცხ. 5,7. „უკუეთუ მიუტევნეთ კაცთა **შეცოდებანი** მათნი“ მთ. 6,14; „შეცოდებანი ჩემნი შენგან არა დაეფარნეს“ ფს. 68,6; „მსგავსად შეცოდებისა მათისა მიეგოს მისაგებელი“ ანდ.-ანატ. 214,2; „ვერ ესწორების ამას შეცოდებასა სხუაჲ ბრალი და შეცოდებაჲ“ ოქრ.-მარხ. და იონ. 103,20; „შეცოდებანი თჳსნი ვინ-მე გულისხმა-ყვნეს?“ ფს. 18,13; „მომმადლეთ მე შეცოდებაჲ ესე“ II კორ. 12,13. „ისმინე... ნაშობთა, **შეცოდებულთა** წინაშე შენსა“ O, ბარუქ 3,4; „ანგელოზთა მათ შეცოდებულთა არა ჰრიდა“ II პეტრე 2,4; „შეცოდებულთა მცირედ-მცირედ ამხილებ“ O, სიბრძ. სოლ. 12,2; „შეაყენა იგი საპყრობილესა, რომელსა მღდელნი შეცოდებულნი შეაყენნის“ ლიმ. 53,4; „ქუე დაიხედვიდა, ვითარცა კაცი შეცოდებული“ X 368r. იხ. ცოდვა; შეუცოდებელი.

**შეცუმა** წამოცმა: „მოიღო ბეჭედი... და შეაცუა ჴელსა ბარაქიაჲსსა“ ბალ. 160,1. იხ. ცუმა; შესაცუმელი.

**შეცჳბრება** გაოცება: „დამიკჳრდა და შევცჳბრდი“ მარკ. 251r. იხ. ცჳბრება.

**შეცჳვნა, შეცჳვნება**, «დაცჳვნა», «დაცჳვნება», ჩაცვენა: „მის წინაშე შეცუიოდიან“ Ꮯ,—„მის წინაშე დაცჳოდიან ყოველნი“ Ꮑ, ფს. 21,30; „შეუცჳვეს იოვანეს“ საკ. წიგ. II 135,19. იხ. ცჳვნება, ცჳვნა.

**შეცხარება**: „შეიპყრობდ საქმესა განცდით და ნუ სიტკბოებისათჳს შესცხარდები პირველ გამოცხადებისა“ ბალ. 55, 28. იხ. ცხარება.

**შეცხება** ცხება: „ზეთი ცოდვილისაჲ ნუ შეეცხებინ თავსა ჩემსა“ ფს. 140,5; „შეიცხებდა (სისხლსა) ჴორცთა თჳსთა“ ანდ.-ანატ. 220,23. იხ. ცხება.

**შეცხობა** გამოცხობა: „არა შეიცხოს ცომოვანი“ O, ლევიტ. 6,17; „რაოდენი რაჲ შეაცხოთ, შეაცხვეთ“ O, გამოსლ. 16,23; „ვითარცა პური შეცხვებოდა“ თევდ. 9,21. იხ. ცხობა; შემცხვარი.

**შეცხრომა:** „განიხარის და მხიარულად შესცხრებინ თავსა თჳსსა“ მ. სწ. 305,8; „მღიღრად იტყოდეს და შესცხრებოდეს პავლეს“ თეკლა 91,8. იხ. ცხრომა.

**შეძგერება:** „შეაძგერნა რკინანი“ ი. მოც. 71,5. იხ. ძგერება.

**შეძერწვა** შეკვრა, შერწყმა: „შეიძერწნენ ურთიერთას ზღუანი იგი, ზესკნელნი და ქუესკნელნი“ მ. სწ. 124,27. „სისხლითა შემტკიცებულ და ძუალითა **შეძერწულ** (არიან)“ ოქრ.-პეტრე და ელია, 312; „ადგილი იგი ჴორცთაჲ შეძერწულ არს სიმრავლითა ლართაჲთა“ გრ. ნოს.-კაც. აგებ. 170,5. იხ. ძერწვა; შდრ. ოქროშეძერწული.

**შეძინება** «შეყოფა», შემატება, დართვა: „მე შევეძინე (შევეყავ M) შედგომად უფლისა“ G, ისუ ნ. 14,8; „შეიძინე ძმაჲ იგი შენი“ მთ. 18,15; „შე-თუ-იძინოს სოფელი“ ლ. 9,25; „ვივაჭროთ და შევიძინოთ“ იაკ. 4,13; „შესძინა აბრაჰამ მერმე სიტყუად“ O, დაბ. 18, 29; „შეგეძინნენ წელნი ცხოვრებისანი“ O, იგავ. სოლ. 9,11; „შესძინა მერმეცა სიტყუად“ ფლკტ. 155,32; „შესძინა ძჳრის-ყოფად“ IV მფ. 21,6; „ღმერთმან შესძინენ დღეთა ცხორებისა შენისათა“ შუშ. XVI 17. „მწუხარებაჲ იგი მათი **შეძინებითა** მით მისითა ნუგეშინის-ცემულ იქმნა“ ბ. კეს.-40-თჳს 121,16. იხ. ძინება; შესაძინელი.

**შეძლება** «ძლება», «ძლიერ ქმნა»: „ვერ შეუძლეთ მათ განძებად“ DE,—„ვერ უძლეთ მას განჴდად“ C, მრ. 9,28; „ვინ-მე შეუძლოს შენებად მისა სახლი?“ M, II ნშტ. 2,6; „შეგიძლეს შენ კაცთა მშჳდობისა შენისათა“ O,—„ძლიერ იქმნას შენდამი მამაკაცნი მშჳდობისა შენისანი“ G, აბდ. 1,7; „ვერ შეუძლოთ ესრეთ ბრძოლად“ O, ნეემ. 4,10; „ვერ შეუძლო დამორჩილებად“ ს. გაბ.-მოც. საქს. 95,7; „ვერას შეუძლებ ჭამად“ საკ. წიგ. II 85,32. „შეძლებაჲ ჩუენი ღმრთისაგან არს“ II კორ. 3,5. იხ. ძლება; შემძლებელი, შეუძლებელი.

**შეძმარებულ-ი** მოძმარული: „რჩეულთა ღჳნოთა თჳთ სუმენ, ხოლო შეძმარებულსა ქურივთა და ობოლთა განუყოფენ“ მ. ცხ. 245v. იხ. ძმარი.

**შეძნება** ძვირად მიჩენა, გაძნელება, შეწუხება, დამწუხრება: „შეუძნდა სიტყუაჲ ესე სამოელს“ O, I მფ. 8,6; „რაჲსათჳს შეგიძნდა და დასწუხენით თქუენ ამის სიტყჳსათჳს?“ O, II მფ. 19,42; „შეუძნდა დავითს შემუსრვაჲ იგი“ O, II მფ. 6,8; „შეუძნდა ესე ბერსა“ მ. ცხ. 45v. იხ. ძნ-.

**შეძრვა** «შერყევა», შეძვრა, დაძვრა, ძვრა: „ქუეყანაჲ შეიძრა (შეირყია M)“ O, მსჯ. 5,4; „რაჲთა არა შევიძრა“ საქ. მოც. 2,25; „ვითარ შესძრავ ენასა შენსა ორტევებისა თხოვად?“ მ. სწ. 39,7; „განემართენ ქუეყანა და შეიძრვინ“ M, I ნშტ. 16,30; „დაამყარა სოფელი, რაჲთა არა შეიძრას“ ფს. 92,1; „შეიძრა ადგილი იგი“ საქ. მოც. 4,31; „შეძრა და შეარყია“ ოქრ.-მარხ. და იონ. 108,13; „შეიძრნეს მთრვალობითა თაფლუჭისაჲთა“ I, ეს. 28,7; „ზეთი ცოდვილისაჲ ნუ შემძრავნ მე“ ფს. 35,12. „ნუ მისცემ **შეძრვად** ფერჴთა შენთა“ ფს. 120,3; „დაშურების თიჴაჲ იგი კლდისა მის შეძრვად“ ს. გაბ.-მოც. საქს 96,1. იხ. ძრვა; შეუძრავი, შეუძრველი.

**შეძრწუნება** «შეშფოთება», «შერყევა», «შეძრვა», «წიწვა», «შეშინება», «დაჴსნა», «ალტყდომა», «დაღნობა», აცახცახება; «შფოთი», «აღძრვა», შეკრთომა: „ცანი შეძრწუნდეს“ M, — „ცაჲცა შეშფოთდა“ G, მსჯ. 5,4; „შეშინდეს და შეძრწუნდეს“ Ⴀ,—„შეშფოთნეს, შეირყინეს“ Ⴂ, ფს. 47,6; „მისგან შეძრწუნდით (შეიძრნედ Ⴂ) ყოველნი დამკჳდრებულნი სოფლისანი“ ႠႢ, ფს. 32,8; „ნუ გეშინინ, ნუცა შეძრწუნდები (იწიწვი G)“ M, ისუ ნ. 8,1; „ნუცა შეძრწუნდებით, მჴნე იყვენით და განძლიერდით“ M,—„ნუცა ეწიწვით, მჴნე იქმნენით და განძლიერდით“ G, ისუ ნ. 10,25; „შეძრწუნდეს დიდად“ C,—„მათ შეეშინა“ DE, ი. 6,19; „შეძრწუნდა გული ერისა მის“ M,—„დაიჴსნა გული ერისაჲ“ G, ისუ ნ. 7,5; „ნუ შესძრწუნდებით“ DE,—„ნუ ალტყდებით“ C, მთ. 24,6; „შემიძრწუნდა გული ჩემი“ M,—„დამიდნა გული ჩემი“ O, ესთ. 15,16; „შეძრწუნდა გული ჩემი“ pb., იობ 37,1; „გულის-წყრომითა მისითა შეაძრწუნნეს იგინი“ ფს. 2,5; „ქუეყანასა შეეშინა, შეძრწუნდა“ ფს. 75,9; „ნუ შესძრწუნდები პირისა მათისაგან“ O, ეზეკ. 3,9; „ხილვაჲ თავისა ჩემისაჲ შემაძრწუნებდა მე“ O, დან. 4,2; „შემიძრწუნდა სული (გული I) ჩემი გუამსა ჩემსა“ O, დან. 7,15; „ოდეს გესმოდიან ბრძოლანი და შფოთნი, ნუ შესძრწუნდებით“ ლ. 21,9; „მოსე შეძრწუნდა და ვერ იკადრებდა განცდად“ საქ. მოც. 7,32; „ერთი მეძავი მოუჴდა და პეტრეს სარწმუნოებაჲ შეაძრწუნა“ ოქრ.-პეტრე და ელია 315; „შეძრწუნდა ყოველი სიმრავლჱ ერისაჲ“ რიფს. 170,21; „არა გეშინოდის შენ შეძრწუნებისაგან“ O, იგ. სოლ. 3,25; „და მე ვითარცა შეძრწუნებაჲ ეფრემისი“ O,—„და მე ვითარცა შფოთი ეფრემისი“ pb., ოვსე 5,12; „შეძრწუნებით შეძრწუნდეს სჳპეჱ“ O,—„აღძრვით აღიძრას... სჳნი“ G, ეზეკ. 30, 16; „დამიცვენ ჩუენ... შეძრწუნებისაგან მძლავრისა“ მსკ. 32,11. „რაჲსა **შეძრწუნებული** ხართ?“ DE, ლ. 24, 38; „შეძრწუნებულ იყვნეს“ DE, — „შეშინებულ იყვნეს“ C, მრ. 16,8; „შეძრწუნებულ გამოვიდა იგი მიერ აბანოჲთ“ ფოკა 502,5; „ვიხილენ მთანი და ესერა იყვნეს შეძრწუნებულ“ I, იერემ. 4,24. იხ. ძრწუნება; შესაძრწუნებელი, შეუძრწუნველი.

**შეძურომა** შეძვრომა: „შეძურეს ქუაბებსა“ I, იერემ. 4,29. იხ. ძურომა.

**შეწამება** «სმენა», მხილება: „რასა ესენი შეგწამებენ (გასმენენ C) შენ?“ მთ. 26,62; „რაოდენსა ესენი შეგწამებენ შენ?“ C, მთ. 27,13; „რომელი შესწამებდეს მეგობარსა თჳსსა წამებასა ცილსა“ O, იგ. სოლ. 25,18; „ნაცილად შესწამებენ ეგენი მაგას“ დან. 13,49; „კაცი ულმრთოებით შესწამებნ ცილსა გლახაკსა“ O, იგ. სოლ. 28,3. „შემდგომად... ცილისა მის **შეწამებისა** თჳთ თავსა თჳსსა დაშჯიდა“ ოქრ.-მარხ. და იონ. 107,7. იხ. წამება; შდრ. ცილის-შეწამება.

**შეწამება** შეჯერება: „სახარებათადა შემიწამებია, ბერძულსა ორჯელ“ A—484,10r. „სახარებათადა **შეწამებული**, ბერძულსა ორჯელ“ A—484,314v. იხ. წამება.

**შეწბოლა** «შერცხუენა»: „შესწბა და შეჰრცხუენდა“ **მ. ცხ. 161г.** იხ. წბოლა.

**შეწებულ-ი** «შეთხზვა»: „შეწებულთა მკერდისა მისისათა ვინ-მე შევიდეს?“ O,—„შეთხზვასა მკერდისა მისისასა ვინ შევიდეს?“ pb., **იობ 41,4.**

**შეწევა** შესვლა: „არა შეაწევს გულად ტკივილი მუსრისაჲ, ვითარცა-იგი შეაწევს ტკივილი შურისაჲ“ **მ. სწ. 8,30.** იხ. წევა.

**შეწევნა, შეწევა** «წევნა», «ჴელის-აპყრობა», დახმარება, დაცვა, ხელის შეწყობა, გამართვა, მიშველება, ზრუნვა: „შემეწიე (მეწიე C) ურწმუნოებასა ჩემსა“ **მრ. 9,23**; „რომელსა მაგას შევეწიე კიდითგან ქუეყანისაჲთ“ I,—„რომელსა გიპყარ ჴელი კიდითგან ქუეყანისაჲთ“ O, **ეს. 41,9**; „ღმერთი მათი შეეწევის მათ“ O, **ივდ. 6,2**; „უძლურ იქმნიან გრძნებანი და ვერ შეეწინიან წამლობანი“ **ანტ. დ. 31**; „შეეწიე სიბერესა მამისა შენისასა“ O, **ზირ. 3,14**; „უკუეთუ ჭირვეულთა შეეწია“ **I ტიმ. 5,10**; „შეეწეოდა სოლომონს ძელითა, ფიჭჳთა და ნაძჳთა“ **III მფ. 9,11**; „ვითარ უკუე შევეწიო მე მუნ“ **მრკ. 247**; „შეეწეოდა მორწმუნეთა მათ“ **ხ. გაბ.-მოც. საკს. 93,19.** „მომეც ჩუენ **შეწევნაჲ** ჭირსა“ **ფს. 59,13**; „მრავალი შეწევნაჲ არს ჩემ თანა“ O, **იობ 31,21**; „ქადაგებდეს ყოველსა ქუეყანასა უფლისა შეწევნითა“ **მრ. 29, 20**; „შეწევნა სცეს ტყუეთა მათ“ M, **II ნშტ. 28,15**; „შემძლებელ არს... სარწმუნოებაჲ, სიყუარულისაგან **შეწევნული**“ **გალ. 5,6.** „არა თუმცა უფალი შეწეულ იყო ჩუენდა“ **ი.-ე. 50,26.** იხ. წევნა;- შესაწევნელი, შეუწევნელი; შდრ. თანა-შეწევნა.

**შეწირვა** «მირთუმა», «მოგურა», «შერთუმა», «აღრთუმა», «შეწყნარება», «მსხუერპლება», «ზორვა», ძღვნა, «განჩინება», «შეწირვა მსხუერპლისა»: „შეწიროს (მიართუა G) მსხუერპლი“ M, **ლევიტ. 2,8**; „შეწირეს მუნ მსხუერპლი უფლისა“ M,—„უმსხუერპლეს მუნ უფალსა“ G, **მსჯ. 2,5**; „შეწიროს უფალსა შეცოდებისა მისისათჳს“ pb.,—„მოჰგუაროს ბრალისა მისისათჳს“ G, **ლევიტ. 19,21**; „შეწირონ ძეთა აჰრონისთა მღდელთა საკურთხეველსა მას ზედა“ O, **ლევიტ. 3,5**; „შეწირნა მუნ მრგულიად-დასაწუეველი უფლისა“ M,—„აღართუნა მუნ ყოვლად დასაწუავნი უფალსა“ G, **ისუ ნ. 8,31**; „არა შეიწიროს“ pb.,—„არა შეწყნარებულ იქმნეს“ G, **ლევიტ. 19,8**; „უფალმან თაყუანის-ცემაჲ ჩემი შეიწირა“ Ⴒ,—„უფალმან ლოცვაჲ ჩემი შეიწყნარა“ Ⴂ, **ფს. 6,10**; „შეწირეს მუნ მსხუერპლი უფლისა“ M,—„უმსხუერპლეს მუნ უფალსა“ G, **მსჯ. 2,5**; „შე-თუ-სწირვიდე შესაწირავსა შენსა“ **მთ. 5,23**; „შეწირედ შესაწირავი უფლისა“ O, **I ეზრა 8,14**; „შესწირევდით უფლისა შვილნი ღმრთისანი“ **ფს. 28,1**; „მსხუერპლსა სალხინებელსა შესწირვიდა“ **მ. ცხ. 44г**; „არა შეიწიროს ღჳნოჲ“ O, **ოვსე 9,4**; „შეწირეთ ზატიკი“ O, **I ეზრა 1,6**; „დიდსა ლოცვასა შესწირვიდა ღმრთისა მიმართ“ **ფლკტ. 140,20**; „არა შესწირო სასყიდელი მეძვისაჲ, არცა ნაცვალი ძაღლისაჲ“ G, **II შჯ. 23,18**; „რაოდენი... შეწირონ ძეთა ისრაჱლისათა უფალსა“ pb.,—„რაოდენთა... განუჩინებენ ძენი ისრაჱლისანი უფალსა“ G, **რიცხ. 18,19.** „შეკრბეს... შეწირვად მსხუერპლისა დიდისა“ M,—„შეკრბეს ზორვად ზორვისა დიდსა დაგონისა, ღმრთისა მათისა“ G, **მსჯ. 16,23.** „ჩუენ მხოლოჲსა ღმრთისა მიმართ **შეწირულ** ვართ“ B, **ხბსტ. 138,10**; „რომელი ჰმსახურებდეს სათნოებით, შეწირულ იყოს“ O, **ზირ. 32,19**; „გამოღებასა მას მათსა ვეცხლისა მის შეწირულისასა სახლსა უფლისასა“ M, **II ნშტ. 34,14.** იხ. წირვა; შემწირველი, შესაწირავი, შეუწირავი.

**შეწოდება** დაძახება: „კაცთა მათ შეუწოდა და მას დღესა მუნ დაიყენნა“ **საქ. მოც. 10,23**; „შეუწოდა დავით“ O, **II მფ. 11,13.** იხ. წოდება.

**შეწონა** შეთანასწორება: „ოდეს შეატყუნე იგი და შეაწონნე აზნაურობასა ქრისტეანობისასა“ **მ. სწ. 111,30.** იხ. წონა.

**შეწონა** «განწონა», შერჩობა: „განსწონა (შეაწონა G) თირკუმელთა ჩემთა გესლი კაპარჭთა თჳსთაჲ (მისთაჲ G)“ O, **გოდ. იერემ. 3,13.** იხ. წონა.

**შეწრედა**: „ადგილნი, რომელთა შინა შეწრდის წყალი წჳმისაჲ“ **ბ. კეხ.-ექუს. დღ. 57,26.** იხ. წრედა.

**შეწუდომა** შეწვდომა: „კაცი უგუნური შეწუდების და იჭჳრობნ სახიდ შემართ“ O, **ზირ. 21,26.** იხ. წუდომა.

**შეწუვა** შეწვა, დაწვა, ანთება, «მოწუვა»: „შევიწუებოდე სიცხითა დღისაჲთა“ O, **დაბ. 31,40**; „მაყულოანსა აღატყდების ცეცხლი და მაყუალი იგი არა შეიწუების“ O, **გამოსლ. 3,2**; „ღჳნომან შეწუნეს იგი“ I, **ეს. 5,11**; „ალი მისი შენ ნუ შეგწუავნ“ I, **ეს. 43,3**; „შეიწუებოდეს ნაწლევნი მისნი ძმასა მისსა ზედა“ O, **დაბ. 43,30**; „შეწუეს პასექი იგი ცეცხლითა“ M, **II ნშტ. 35,13**; „დაცხა მზჱ და შესწუვიდა ქუეყანასა“ **პავლე თებ. 318**; „ელმოდა გული მისი და შეიწუებოდა წყალობითა ჩუენითა“ **ი.-ე. 52,11.** „**შეწუვითა** მით და განცდითა... განრისხნა უფალი“ pb.,—„მოწუვასა მას და განცდასა... განაძჳნეთ უფალი“ G, **II შჯ. 9,22.** იხ. წუვა; შემწუარი, შემწუელი.

**შეწურვა** მიდგმა, მიჯრა: „განჰმზადნის მან (ფუტკარმან) სიბრძნით საუნჯენი თაფლისანი... და აღაშენის ჭურელები იგი შეწურვით ერთმანერთისა, რაჲთა იყოს შეწურვაჲ იგი ერთმანერთისაჲ საკრველ და სიმტკიცე ყოვლისათჳს“ **ბ. კეხ.-ექუს. დღ. 113,29.** იხ. წურვა.

**შეწუხება** «დაწუხება», «ცრუვება», «შეჭუ(ვ)ნება»: „შეწუხნა პეტრე“ DE,—„დაწუხნა პეტრე“ **ი. 21,17**; „შეწუხნა იონა მწუხარებითა დიდითა“ O, **იონა 4,1**; „უკუეთუ მე შეგაწუხნე თქუენ“ **II კორ. 2,2**; „ნუ შეაწუხებ მას ცხორებასა მისსა“ O, **ზირ. 3,14**; „არა შეაწუხებდა, არცა ავნებდა“ O, **დან. 3,50**; „რად შემაწუხებ მე?“ **მრკ. 248г.** „არა ინება **შეწუხებაჲ** ქალისაჲ მის“ DE, — „არა ეცრუა მას“ C, **მრ. 6,26.** „**შეწუხებულ** (შეჭუვნებულ C) არს სული ჩემი“ **მთ. 26,38**; „რაჲსათჳს პირნი თქუენნი შეწუხებულ არიან დღეს?“ O, **დაბ. 40,7**; „შეწუხებული სენთაგან მრავალთა“ **მსკ. 58,21.** იხ. წუხება; შემაწუხებელი, შეუწუხებელი.

**შეწყალება** «შეწყნარება», შებრალება, დაზოგვა: „შეეწყალა იგი“ **ლ. 7,13**; „არა შეიწყალნა ნაშობნი მუცლისა თჳსისანი“ I, **ეს. 49,15**; „შევიწყალო, რომელი-იგი შევიწყალო და შევიწყნარო, რომელი-იგი შევიწყნარო“ **ჰრომ. 9,15**; „ვინ-მე შეიწყალოს მსახვრალი, გუელ-

მან თუ სცეს მას“ O, **ზირ. 12,13**; „შეიწყალე სიყრმე ეგე შენი“ **ანდ.-ანატ. 217,15**; „განძებულნი იგი შევიწყალნე“ O, **მიქ. 4,6**; „თავი თჳსი არა შეიწყალე... შენ მემცა შემიწყალეა?“ **შ. VIII 25**. „და-მე-ივიწყოსა **შეწყალებაჲ** მისი ღმერთმან?“ Ⴂ,—„და-მე-ივიწყოსა შეწყნარებაჲ ჩემი ღმერთმან“ Ꮯ, **ფს. 76,10**; „მოგიზიდე შენ შეწყალებად“ I, **იერემ. 31,3**; „არა-მე ღირდა შენდაცა შეწყალებად მოყუსისა მის შენისა?“ C, **მთ. 18,33**. „იყო შენ **შეწყალებულ** უფლისა მიერ“ **საკ. წიგ. II 132,27**. იხ. არა-შეწყალებული.

**შეწყდომილ-ი** იხ. შეწყუდომილი.

**შეწყევა** დაწყევლა: „შეწყევა ერი იგი“ O, **I მფ. 14, 24**. იხ. წყევა.

**შეწყინება** მოწყინება: „არა შევიწყინო მე შედგომად ქუალსა მისსა“ **ოქრ.-გურიტ. 228,2**. იხ. წყინება.

**შეწყნარება** «მიღება», «შეწირვა», შეწყალება, დაცვა, «წყალობა»: „შევიწყნარო, რომელი-იგი შევიწყნარო“ **ჰრომ. 9,15**; „რომელმან არა შეგიწყნარნეს თქუენ“ **მთ. 10,14**; „სიხარულით შეიწყნარიან (მიიღიან DE)“ **მრ. 4,16**; „უფალმან ლოცვაჲ ჩემი შეიწყნარა“ Ⴂ, — „უფალმან თაყუანის-ცემაჲ ჩემი შეიწირა“ Ꮯ, **ფს. 6,10**; „უცხო ვიყავ და შემიწყნარეთ მე“ **მთ. 25,35**; „შეიწყნარა ისრაჱლი, მონაჲ თჳსი“ **ლ. 1,54**; „შეგიწყნარნა თქუენ ერად საზეპუროდ“ O, **I მფ. 12,22**; „ღრუბელმან შეიწყნარა იგი თუალთაგან მათთა“ **საქ. მოც. 1,9**; „მოძღურებასა მრავალსახესა და უცხოსა ნუ შეიწყნარებთ“ **ჰებრ. 13,9**; „მან გულს-მოდგინედ შეიწყნარა“ **შუშ. XI 11**; „მსახურად შეიწყნარნა ბერძენნი“ **ი.-ე. 51,14**. „**შეწყნარებით** შეიწყნარა იგი“ O, **იგ. სოლ. 24,1**; „თუ გნებავს შეწყნარებად“ **მთ. 11,14**; „მოიჴსენენ, უფალო, წყალობანი შენნი და შეწყნარებანი შენნი“ Ꮯ,—„მოიჴსენე მოწყალებათა შენთაჲ, უფალო, და წყალობანი შენნი“ Ⴂ, **ფს. 24,6**; „ჟამსა შეწყნარებისასა ვისმინე შენი“ I, **ფს. 49,8**. „შეწყნარებულ მისა არიან ყოველნი უბიწონი“ M, **იგ. სოლ. 11,20**; „სამართალი შეწყნარებულ (არს)“ **ბ. კეს.-ექუს. დღ. 128,24**. იხ. წყნარება; უცხოთ-შეწყნარება, შემწყნარებელი.

**შეწყობა** «გამოწყობა», გაწყობა; «დასაკრებელი»; «შეზავება»: „ზეცით შეეწყვნეს მათ ვარსკულავნი“ M,—„ცით გამოეწყვნეს ვარსკულავნი“ G, **მსჯ. 5,20**. „მოსპობს უფალი... **შეწყობასა** სამკაულისა დიდებისასა“ pb.,—„მიუღოს ღმერთმან... დასაკრებელი სამკაულისაჲ დიდებისა მათისაჲ“ O, **ეს. 3,20**; „იყო იგი უფროჲსღა კეთილად **შეწყობილ** და შეზავებულ ლოცვითაცა და ჴელთსაქმრითა“ **მ. ცხ. 234v**. იხ. წყობა.

**შეწყუდევა** ჩაგდება, შეყენება, დამწყვდევა, «შეწყუდობა»: „შეაწყუდია თავი თჳსი სენაკსა შინა“ **მ. ცხ. 94v**; „შეუწყუდევივარ ესრეთსა ადგილსა და გაუყენებივარ კაცთაგან“ **ბალ. 20,28**. „ყრმამან მან გულისჴმა-ყო იჭჳთ **შეწყუდევაჲ** მისი ქალაქსა მას შინა“ **ბალ. 19,9**; „მრავალი შრომაჲ დაითმინა და საპყრობილედ შეწყუდევაჲ“ **ი.-ე. 52,30**. „ვიდრე **შეწყუდეულ** იყო საულის მიერ“— „ვიდრე შე-ღა-წყუდეულ იყო საულის მიერ“ M, **I ნშტ. 12,1**. იხ. წყუდევა.

**შეწყუდომილ-ი** შემწყვდეული, შეყენებული: „საპყრობილესა შეწყდომილ“ O, **სიბრძ. სოლ. 17,15**; „ვითარცა მფრინველსა, შეწყდომილსა მახესა“ **Sin.—11,79r**.

**შეწყურება** «მოწყურება»: „შეეწყურა ერსა მას წყლითა“ O, **გამოსლ. 17,3**; „შეეწყურა დავითს და თქუა: ვინმცა მასუა მე წყალი“ M, **I ნშტ. 11,17**; „შეეწყურის სნეულსა ფრიად მჴურვალებისა მისგან“ **მ. სწ. 192,9**; „შეეწყურა მას ფრიად“ M,—„მოეწყურა ფრიად“ G, **მსჯ. 15,18**. იხ. წყურება.

**შეჭამა** იხ. შეჭმა.

**შეჭმევა** ჭმევა: „შეაჭამე კაცთა მაგათ“ **ქ. ცხ. 87,7**. იხ. ჭამება.

**შეჭედვა** შეკვრა: „შეიჭედა თავი თჳსი რკინითა“ **მ. ცხ. 98v**; „ქმნა ჯაჭჳ რკინისაჲ და შეიჭედა თავი თჳსი“ **Sin.—11,396v**. იხ. ჭედვა.

**შეჭირ(ვ)ება** «შეიწრება», «ჭირება», «ულონო-ქმნა», შეწუხება: „რამეთუ შეგაჭირვებენ შენ“ DE,—„რამეთუ შეგაიწრებენ შენ“ C, **მრ. 5,31**; „შეაჭირვა მათ ფრიად“ G, — „აჭირებდა მათ ფრიად“ M, **მსჯ. 2,15**; „შესჭირდეს ძმასა შენსა და მიაყიდოს თავი თჳსი მწირსა“ pb.,—„ულონო-ქმნილი ძმაჲ შენი მიეყიდოს მწირსა“ G, **ლევიტ. 25,47**; „შესჭირდა ფრიად“ **ბალ. 13,36**; „შეუპყრა ჴელი ყრმასა მას და შეაჭირა“ **Q—240,198**. „არარაჲ შეჭირვებათაგანი შეემთხჳოს“ **ბალ. 10,30**. იხ. ჭირვება; შესაჭირვებელი.

**შეჭლემა** იხ. შეჭყლემა.

**შეჭმა, შეჭამა** «ჭამა», «მოჭამა», გაცვეთა, გალევა: „ვითარცა შეჭამის (იჭამის G) ქურციკი და ირემი“ M, **II შჯ. 12,22**; „შეჭამა ყოველი თივაჲ ქუეყანასა შინა მათსა“ Ⴂ,—„მოჭამა თივაჲ ქუეყანისა მათისაჲ“ Ꮯ, **ფს. 104,35**; „შემაჭამა თავი იგი წიგნისაჲ მის“ O, **ეზეკ. 3,3**; „შეჭამის ცეცხლმან“ O, **ეზეკ. 15,4**; „ცეცხლითა შურისა მისისაჲთა შეიჭამოს ყოველი ქუეყანაჲ“ O, **სოფ. 1,18**; „შეიჭამებიან და იკბინებიან ვითარცა ძაღლნი“ **ბალ. 8, 14**. „სხენან ზედა ზღუდეთა **შეჭამად** მაგათა სკორე თჳსი“ O, **IV მფ. 18,27**; „მოგავლინნა უფალმან შეჭამად ჴორცთა ჩემთა“ **ფლკტ. 156,14**; „ვიდრე უკუდავთა მათ მატლთა შეჭმასა, უმჯობჱს იყავნ ამათ მოკუდავთა შეჭმა“ **შუშ. XV 10—11**. „რომელნიმე... ძონძითა მოსილნი და ტილთა **შეჭმულნი**“ **მ. სწ. 50,22**. იხ. ჭამა; თანად-შეჭმა, შემჭამელი, შესაჭმელი.

**შეჭმუნვა** დამწუხრება: „არა შეჭმუნდა“ **მ. ცხ. 261v**. „ნუცა უჩუენებ პირსა **შეჭმუნვილსა**“ **მ. ცხ. 306r**; „ერთი იგი დაყჳთლებულ იყო და შეჭმუნვილ“ **მ. ცხ. 148v**; „ვიხილე რაჲ ესრეთ **შეჭმუნვებული**, ვარქუ მას“ **მ. ცხ. 64v**. იხ. ჭმუნვა.

**შეჭმუხა** მოღუშვა: „ოდეს ესმინ სიტყუაჲ წიგნისაჲ სარგებელისათჳს, შეიჭმუხის პირი თჳსი“ **მ. სწ. 246,21**.

**შეჭნობა** იხ. შემჭნარი.

**შეჭრა** ჩავარდნა, მიმართვა: „ივლტოდა და შეეჭრა მწყემსსა ერთსა“ **ატმ. 109,11**; „ოდეს შეეჭრ̃ეს მონაზონი ღმერთსა... და ჰრწმენეს ყოვლითა გულითა, ვითარმედ ძალუც ღმერთსა ზრდაჲ მისი“ **მ. ცხ. 79r**. იხ. ჭრა.

**შეჭრილ-ი** იხ. ძარღუშეჭრილი.

**შეჭუვნება** დამწუხრება: „აღსასრულსა მისსა არა შეი-

ჭუვნა“ O, ზირ. 30,5; „სულსა მშიერსა ნუ შეაჭუვნებ“ O, ზირ. 4,2; „შეაჭუვნეთ მპოხელი თქუენი იერუსალჱმი“ I, ბარ. 4,8.

**შეჭუვნებულ-ი** «შეწუხებული», «მწუხარე»: „შეჭუვნებულ არს სული ჩემი“ C,—„შეწუხებულ არს სული ჩემი“ DE, მთ. 26,38; „შეჭუვნებულ (მწუხარე DE) არს სული ჩემი“ მრ. 14,34; „არცაღათუ შეჭუვნებულ რას́ ვიყავ“ კ. იერ.-გამოცხ. ჯუარ. 240,14.

**შეჭუვნებულად** «მწუხარედ»: „მიხედა მათ მრისხანედ შეჭუვნებულად“ C,—„მიმოიხილა მათა რისხვით და მწუხარედ“ DE, მრ. 3,5.

**შეჭურვა** შეიარაღება, «აღჭურვა», «მორტყმა», აკაზმვა: „თქუენცა იგივე გონებაჲ შეიჭურეთ“ I პეტრე 4,1; „შეიჭურე საჭურველი იგი ქრისტჱსი“ ანდ.-ანატ. 212,25; „მეცნიერთა შეშჭურავს (ჯრმალი ქრისტჱსი)“ ხ. გაბ.-მოც. ხაჯხ. 93,24; „ჯუარითა განმაცხოველებელითა შევიჭურნეთ“ მ. ხწ. 210,18; „შეიჭურენით თქუენგანნი კაცნი“ pb.,—„აღჭურენით თქუენგანნი კაცნი“ G, რიცხ. 31,3.

**შეჭურვილ-ი** «მორტყმული»: „შეჭურვილნი ჭურჭლითა საბრძოლისაჲთა“ M,—„მორტყმულნი ჭურჭლითა წყობისაჲთა“ G, მსჯ. 18,11; „ზურგი მისი შეჭურვილ არს ეკლითა“ ფიზ. XVII 4; „რაჲამს ძლიერი შეჭურვილი სცვიდეს ეზოსა თჳსსა“ ლ. 11,21. იხ. ჭურვა.

**შეჭყლემა, შეჭლემა** «ტანჯვა», შევიწროება, შეკუმშვა: „შეჭყლიმოს იგი მოძღურებითა თჳსითა“ O,—„ტანჯოს იგი სწავლათა ზედა თჳსთა“ pb., ზირ. 4,19; „შემიჭლემ გულსა ჩემსა“ ფლქტ. 137,26; „შემეჭყლიმის გული, რაჲამს... ცოფო ეტყჳან“ Ath.—11,74r. „არა შეწყნარებულ იქმნნენ გამოდუჲიანი, ტეხილი და შეჭყლემული“ G, ლევიტ. 22,24; „ვერ ეგებოდა, ვითარმცა იყო ასოჲ იგი მთავარი (გული), რომელ არს ძირი ძალისა მის ცხორებისაჲ, შეჭყლემულ სხჳსაგან“ გრ. ნოს.-კაც. აგებ. 227,20. იხ. ჭყლემა.

**შეხადა** მოწოდება, მოწვევა, დაძახება: „შეჰხადა მუნ იესუს“ ი. 18,33. იხ. ხადა.

**შეხაშმებულ-ი** უძლური, საპყარი, ასოდაკლებული: „დაშთომილ იყო ძჱ ერთი, შეხაშმებული ფერჴით“ O, II მფ. 4,4.

**შეხება** «დახება», მიახლოება, ხელის მიყოფა, მიკარება; «მიახლება»; «აღწებება», «მიყოფა», «განხილვა»: „არა შეეხნიან (არასადა მიეახლნიან C) ჭურიანი სამარიტელთა“ ი. 4,9. „შეახო ფესუსა სამოსლისა მისისასა“ მთ. 9,20; „ერთითა თითითა არა შეახით ტჳრთსა მას“ ლ. 11, 46; „ნუ შეეხეზი ცხებულსა ჩემსა“ ფს. 104,15; „არაწმიდასა მას ნუ შევეხებით“ I, ეს. 52, 11; „შეგახო შენ ვითარცა მახჳლი ბრძოლისაჲ“ O, ზაქ. 9,13; „და თუ შეეხის მამალი დედალსა“ ფიზ. IV 6; „შევახო ჴელი ჩემი გუერდთა მისთა“ ი. 20,25; „ჴელნი შემახნეთ“ ლ. 24,39; „რომელსა შეახო ჴელი შენი“ M,—„რომელთაცა მიჰყავ ჴელი შენი“ G, II შჯ. 15,10; „ნუცა რაჲ შეგეხებინ ჴელთა შენთა“ pb., — „არა აღეწებოს ჴელსა შენსა“ G, II შჯ. 13,17; „არა შეიხნა მან გულის-სიტყუანი ცოდვისანი ამას სოფელსა“ საკ. წიგ. II 4,25; „არა შეიხო მან მკურნალი“ Ath. — 12, 241r; „შევახო ჴელი ჩემი სუეტთა ამათ“ M, — „განვიხილნე სუეტნი“ G, მსჯ. 16,26. „მეძავსაცა მიუშუა **შეხებად** და დაბანად ფერჴთა“ მ. ხწ. 52,11; „უმჯობჱს არს კაცისა დედაკაცისა შე-ვე არახებაჲ“ I კორ. 7,1. „რომელსა არა **შეხებულ** იყო რკინაჲ“ M,—„არა დაახო მათ ზედა რკინაჲ“ G, II შჯ. 27,6. იხ. ხება; შესახებელი, შეუხებელი; შდრ. ჴელ(ისა)-შეხება.

**შეხედვა**: „შეჰხედვიდა მას“ O, I ეზრა 4,31; „არა შეხედვიდა... პირსა ჭაბუკისასა“ მ. ცხ. 38r. იხ. ხედვა; შესახედავი.

**შეხევა** შეკვეცა: „რაჲამს შეიხის თმაჲ თავისა თჳსისაჲ“ O, II მფ. 14,26; „შეიხია თმაჲ თჳსი“ ანდ.-ანატ. 222,3. იხ. ხევა.

**შეხეთქა**: „რომელმან შეიპყრნეს ყრმანი შენნი და შეჰხეთქნეს კლდესა“ ფს. 136,9; „შეახეთქა კლდესა (გუბი)“ მ. ცხ. 201r. იხ. ხეთქა.

**შეხილვა** «ხედვა»: „შეიხილნეს ურთიერთას მოწაფეთა მისთა და შეზრუნდეს“ C,—„იხედვიდეს ურთიერთას მოწაფენი და ვერ იცოდეს“ DE, ი. 13,22. იხ. ხილვა.

**შეხრა** გაქნევა, შერხევა: „შეხარეს თავი მათი“ ფს. 108,25; „შენ ზედა თავი შეხარა“ I, ეს. 37,22; „ხენი შეხარნა და ნაყოფი ვერ დასცჳვა“ მ. ხწ. 84,24. „მოასწავეს თავთა მათთა **შეხრითავე**—არა“ H—341,495. „საწყაული, **შეხრილი** და დატენილი და ზედა გარდათხეული, მოგეცეს წიაღთა თქუენთა“ ლ. 6,38. იხ. ხრა.

**შეხუდომა** «შემთხუევა»; გადახდომა: „შემხუდა მე ესევითარი“ O,—„შემემთხჳნეს მე ესევითარნი“ G, ლევიტ. 10,19; „რაჲ-იგი შეგხუდეს თქუენ“ O, ეს 41,22; „დაღათუ შენ თანა შემხუდეს სიკუდილი“ ოქრ.-პეტრე და ელია 314;

**შეხუდომა ჭირისა** «ვნება»: „მრავალი ჭირი შემხუდა მე დღეს ჩუენებით მაგისთჳს“ C,—„მრავალი მევნო მე ჩუენებით დღეს მაგისთჳს“ DE, მთ. 27,19. იხ. ხუდომა.

**შეხუედრება** შემთხვევა, მიყენება: „შრომასა შემახუედრებენ“ ბაბ. 46,16; „შრომასა შემახუედრებს მე მარადის ქურივი ესე“ ლ. 18,5. იხ. ხუედრება.

**შეხუევა** «შეგრაგნა», მოხვევა; «შეხუევა»: „შეხჳა იგი სახუეველითა“ DE,—„შეგრაგნა იგი“ C, ლ. 2,7. „შეუხჳა წყლული იგი“ ლ. 10,34; „შეუხჳნა ჴელნი და ფერჴნი მათნი“ ანდ.-ანატ. 212,5; „შეემთხჳა დედაჲ თჳსი მავრას, შეეხჳა და იპყრა იგი“ H—341,463. „შეიხჳე წელთა შენთა“ O,—„დაიხჳე წელთა შენთა“ I, იერემ. 13,1; „ვითარცა შეეხჳის სახუეველი წელთა კაცისათა“ I, იერემ. 13,11. „მიიწვინა... **შეხუეული** მჩურითა“ მ. ხწ. 106,26; „ჭეშმარიტებითა შეხუეულ გუერდნი მისნი“ I, ეს. 11,5. იხ. შესახუეველი.

**შეხუეტა** მოფხეკა: „შეხუეტეს ნეშტი იგი“ A, ხბსტ. 142,17. იხ. ხუეტა.

**შეხუკვილ-ი** «ეტერი»: „ახალი შეხუკვილი ნედლი ღერღილი ღმრთისა შესწირო“ O,—„ახალი ეტერი წინამოჲ გამოქურცნვილი უფალსა... მოართუა“ G, ლევიტ. 2,14.

**შეხუმა**: „შინაგან შეიხუამნ ასოჲთა შჯულის-დებათა“ ბ. კეს.-მარხ. 51v; „ნაწილნი იგი მისნი ...შეიხუნეს ეკლესიად“ საკ. წიგ. II 141,32. იხ. ხუმა.

**შეხურვა** დაფარვა: „მოიღონ სამოსელი პორფირი და შეხუროდი[ა]ნ საბანელი“ G,—„მოიღონ სამოსელი ძოწეული და შეხურონ ემბაზსა მას“ pb., რიცხ. 4,14. იხ. ხურვა.

**[შექდა]** იხ. ქდა.

**შეჴდომა** შესვლა, მიმართვა: „შეუჴდა ეშმაკი იუდას“ **ლ. 22,3**; „ღუაწლსა მას შე-ოდენ-ჴდეს“ **ბ. კეს.-40-თჳს 117,7**; „განსაცდელსა შეჴდეს“ **ფიზ. IV 14**; „შეუჴდა ცემად მჯილითა“ **X 302r**. იხ. ჴდომა.

**შეჴმობა** შეხმობა გახმობა: „ჴმითა კუნესითა ჩემისაჲთა შეჰჴმეს ჴორცნი ჩემნი ძუალთა ჩემთა“ **ფს. 101,6**; „შეჴმეს ჴორცნი ჩემნი“ **მ. ცხ. 148v**; „შე-მცა-გუაჴმების ტყავი ჩუენი ძუალთა ჩუენთა“ **მ. სწ. 168,17**. იხ. ჴმობა.

**შეჴმობა:** „პეტრე იწყო გალობად და ყოველნი ძალნი ზეცისანი შეუჴმობდეს“ **Ath.—11,160v**. იხ. ჴმობა.

**შეჴსენება** მოგონება: „შეგაჴსენე სიტყუაჲ ცხორებისაჲ“ **ბალ. 78,9**; „რომელი არა მოგიგონებია სატანჯველი, შეგაჴსენო“ **H—341,12**. „წარვალ შეჴსენებად ძმათა“ **მ. ცხ. 398r**. იხ. ჴსენება.

**შეჴშვა, შეჴსვა** დახშვა, დახურვა; «შეჴშულობა», ფარდა, საბურველი: „შეჰჴშა კარი იგი გარეშჱ“ **O, ივდ. 13,1**. „განვხეთქო **შეჴსული** გულისა მათისაჲ“ **O.**—„განვბძარო **შეჴშულობა** გულისა მათისა“ **pb., ოვსე 13,8**. იხ. ჴსვა.

**შეჴშირება, შეყშირება** შესქელება: „ოდეს გამოვიდის მისგან ორთქლი იგი, შეჰჴშირდის (შეჰყშირდის A)“ **გრ. ნოს.-კაც. აგებ. 170,6**; „ვითარ ბრძოლაჲ იგი შეჴშირდა, აღჴდა მტუერი“ **X 324r**. იხ. ჴშირება.

**შეჯაბნება** «მედგრობა», «დაბრკოლება გულისა», შეშინება, შეძრწუნება: „რაჲთა არა შეაჯაბნოს გული ძმისა თჳსისაჲ“ **G.**—„რაჲთა არა მედგროს გული ძმისაჲ მის“ **M, II შჯ. 20,8**; „ნუ შეჰშინდებით, ნუცა შეშჯაბნდებით, ნუცა მისდრკებით პირისაგან მათისა“ **G.**—„ნუცა გეშინინ მათგან, ნუ დაბრკოლდებიედ გულნი თქუენნი, ნუცა დაჰრიდებთ პირსა მათსა“ **M, II შჯ. 20,3**. „ვინ არს კაცი, შეჯაბნებული გულითა“ **G.**—„იყოს თუ ვინმე კაცი გულმედგარ და შეშინებულ იყოს გული მისი“ **M, II შჯ. 20,8**. იხ. ჯაბანი.

**შეჯდომა** ჩაჯდომა: „(ვაჭარმან) კუალადცა ივასხის და შეჯდის ნავსა“ **მ. სწ. 107,32**. იხ. ჯდომა.

**შეჯერება** დარწმუნება, დაჯერება: „არავინ იპოვა კაცთაგანი... რომელმანმცა შეაჯერა უღმრთოსა მას საწუთროსა მეუღლესა“ **შუშ. XVI 25**; „შეაჯერნა დავით სიტყჳთა ამით ერსა მას მისსა“ **O, I მფ. 24,8**. იხ. ჯერება.

**შვილ-ი** «მკჳდრი», «ნაშობი»; ვაჟი, ქალი: „არა დაუშთა შვილი“ **DE.** — „არა დაუტევა მკჳდრი“ **C, მრ. 12,20**; „სტიროდა შვილთა თჳსთა“ **მთ. 2,18**; „არა ესუა მას შვილი“ **საქ. მოც. 7,5**; „შესწირევდით უფლისა შვილთა ვერძთასა“ **ფს. 28,1**; „ვინებე შეკრებაჲ შვილთა შენთაჲ“ **DE.**—„მინდა შეკრებაჲ ნაშობთა შენთაჲ“ **მთ. 23,37**; „ცხოვარი იგი და შვილი მისი არა დაჰკლნეთ“ **G, ლევიტ. 22, 28**; „შვილ ჰშევ“ **I მფ. 4,20**; „ქალწული, მთავართა შვილი (მოვიდა)“ **მ. ცხ. 68v**; „მორჩილებაჲ არს შვილი სიმდაბლისაჲ“ **მ. სწ. 172,3**; „განზარდა იგი თავისა თჳსისა შვილად“ **საქ. მოც. 7,21**;

**შვილი და მონაჲ** «სახლის-წული»: „შვილთაცა და მონათა მისთა ჭამონ პური მისი“ **pb.**,—„სახლის-წულნი მისნი და იგინიცა ჭამდენ პურთა მისთა“ **G, ლევიტ. 22, 11**. იხ. შობა; უშვილო, შვილის-შვილი, შვინება.

**შვილაკ-ი** შვილი: „ნაცვალ შვილაკისა მაგის ჩემისა“ **ფლკტ. 158,12**. იხ. შვილი.

**შვილება** შვილად გახდომა: „უკუეთუ ეშვილები, ეშვილე“ **O, რუთ 4,4**. „რაჲთა **შვილებაჲ** იგი მოვიღოთ“ **გალ. 4,5**; „მადლით შვილებასა მას მიიღებ“ **კ. იერ.-ნათლისღ. 89,21**; „მიგიღებიეს სული იგი შვილებისა“ **ჰრომ. 8,15**. იხ. შვილი, საშვილებელი.

**შვილთ(ა)-მოსრვა:** „შვილთა-მოსრვისა უწყალოებისათჳს და ნაწლევთ-მჭამელთა კაცთათჳს“ **O, სიბრძ. სოლ. 12,5**. იხ. მოსრვა.

**შვილთ-მოყუარე:** „რაჲთა განაბრძნობდენ ჭაბუკთა მათ ქმართ-მოყუარე ყოფად, შვილთ-მოყუარე...“ **ტიტ. 2,4**; „დამემორჩილენით მე, ვითარცა მამასა შვილთ-მოყუარესა, რომელი ესე კეთილსა განგაზრახავ“ **Ath.-11,249r**. იხ. მოყუარე.

**შვილთ-სხმა:** „ცხომდების შვილთ-სხმისაგან“ **I ტიმ. 2,15**. იხ. სხმა.

**შვილიერება:** „შვილიერებით... მიიწინეს ვიდრე წმიდისა საჰაკისამდე“ **მსკ. 49,13**.

**შვილის-მოყუარე:** „შვილის-მოყუარე იყვნეს მამაჲ ჩემი და დედაჲ ჩემი“ **ფლკტ. 155,35**. იხ. მოყუარე.

**შვილის-შვილ-ი** «ძე ძეთა»: „უკუეთუ ვისმე ქურივსა შვილ გინა შვილის-შვილ ესხნეს“ **I ტიმ. 5,4**; „სახიერმან კაცმან დაიმკჳდრნეს შვილის-შვილნი“ **O.**—„სახიერმან კაცმან დაიმკჳდრნეს ძენი ძეთანი“ **pb., იგ. სოლ. 13,22**; „ვშევენ შვილნი და ვიხილენ შვილის-შვილნი შვილთა ჩემთანი“ **H—341,744**. იხ. შვილი.

**შვილის-წულ-ი** «ნაშობი»: „კურთხეულ იყვნენ შვილის-წულნი მუცლისა შენისანი“ **G.**—„კურთხეულ იყვნენ ნაშობნი მუცლისა შენისანი“ **M, II შჯ. 28,4**. იხ. წული.

**შვინება** მომშობიარება: „ოდეს შეხჳდეთ შვინებად ებრაელთა მათ და შობასა იყვნენ“ **O, გამოსლ. 1,16**. იხ. შვილი.

**შვილმრავალ-ი:** „შვილმრავალი იგი მოუძლურდა“ **O, I მფ. 2,5**. იხ. მრავალი.

**შჱნ-ი, შენ-ი** «მკჳდრი», დასახლებული, გაშენებული: „შჱნ იყო ქანანელი შორის ეფრემისსა“ **M.** — „მკჳდრ იყო ქანანელი... ეფრემისსა“ **G, ისუ ნ. 16,10**; „ოდეს-იგი იერუსალჱმი მკჳდრ-ღა იყო და შჱნ ქალაქნი მისნი გარემო“ **O, ზაქ. 7,7**; „იყო ამის თანა მახლობელად შჱნ ბოსტანი იგი თეოგნოსტის ცოლისაჲ“ **საკ. წიგ. II 135,36**; „არცაღა მიეახლნიან, სადა სოფელი შჱნ არნ“ **საკ. წიგ. II 55,39**. იხ. დაშენება, დაშჱნება, მოშენება, ნაშენები, უშჱნი, უშენი.

**შჱნება, შენება** გაკეთება, აგება, დასახლება: „უშჱნა მუნ აბრაჰამ საკურთხეველი უფალსა და დაასხა შეშაჲ“ **O, დაბ. 22,9**: „არა თუმცა უფალმან აშჱნა სახლი, ცუდად შურებიედ მაშჱნებელნი მისნი“ **ფს. 126,1**; „რომელი აშჱნებდეს აღმართებად ტაძარსა ამას“ **O, ანგეა 2,9**; „ეშჱნა ეფრემ“ **O, ოვსე 11,5**. „მოვიდა იოსებ **შჱნებისა** მისგან თჳსისა“ **ლშობ. 189,7**. „მოსრნა ნახარარნი თჳსნი, მთავარნი, შჱნებულისა მისგან თჳსისა უწესოვებისა არშაკავანისა“ **ნრს. 78,18**. იხ. შჱნი, შჱნება.

**შჱნებულება** შენობა: „და ღათუ შჱნებულებაჲ უჩუენის მათ“ **საკ. წიგ. II 55,15**. იხ. შჱნებული.

**შთაბერვა** ჩაბერვა: „შთაჰბერა მათ და ჰრქუა" **ი. 20,22;** „შთაჰბერე მას სული ცხოველი" O, **III ეზრა 1,5;** „შთაბერე მკუდართა ამათ და ცხონდენ" O, **ეზეკ. 37,9;** „რომელმან შთაჰბერა მას სული შემწჳ" O, **სიბრძ. სოლ. 15,11.** იხ. ბერვა.

**შთაბმა** «შთაყვანება»: „შთაიბან იგი ჭევსა ერთსა ძნელსა" M,—„შთაიყვანოს... დიაკეული ღელესა ძნელსა" G, **II მჯ. 21,4.** იხ. ბმა.

**შთაბნევა** «შთაყრა»: „შთავაბნიე მტუერი იგი ღუარსა, შთამომავალსა მთით" G, **II მჯ. 9,2;** „შთააბნია იგი წყალსა მას" O, **გამოსლ. 32,20;** „ჯურღმული იგი, რომელსა შთააბნია ისმაელ ყოველი მძორები მათ კაცთაჲ" O,—„ჯურღმული, რომელსა შთაყარნა ისმაილ ყოველნი, რომელნი მოსრნა" pb., **იერემ. 41,9.** „ბრძანა დუქსმან მან შეკრებაჲ ძუალთა მათთაჲ და **შთაბნევაჲ** მათი მდინარესა მას" **საკ. წიგ. II 91,9.** იხ. ბნევა.

**შთაგდება** «შთავრდომა», ჩაგდება: „შთაუგდო მას ზრახვაჲ განსაკრთომელი" I, **ეხ. 37,7;** „შთააგდეს იგი საპყრობილესა და სცემდეს" O, **იერემ. 37,20;** „შთამაგდე მე სიღრმესა გულსა ზღჳსასა" O, **იონა 2,4;** „შთავიგდე თავი ჩემი ზღუასა" **მრკ. 250r;** „შთააგდის ჯოჯოხეთა და აღმოიყვანის" O, **I მფ. 2,6;** „წარვედ ზღუად და შთააგდე სამჭედური" **მთ. 17,27;** „შთაიგდო თავი თჳსი ზღუად" **ი. 2,17.** „ჭელ-ეწიფების **შთაგდებად** გეჰენიასა" **ლ. 12,5;** „ზრახვიდეს შთაგდებასა შენსა ჭნარცუად" O, **ზირ. 12,15;** „აღფხურად და შთაგდებად ზღუასა" C,—„აღიფხუერ და შთავარდი ზღუად" DE, **მრ. 11,23.** „რაჲამს-იგი **შთაგდებულ** ვიქმნე სიღრმეთა უმეცრებისათა" **მ. ხწ. 184,13.** იხ. გდება; შდრ. შთამაგდებელი.

**შთაგზება, შთაგზნება,** ჩანთება, დანთება: „(თივაჲ) ხვალე თორნეს შთაეგზნის" DE, **მთ. 6,30;** „თივაჲ ველისაჲ ხვალე თორნესა შთაეგზნების" **მ. ხწ. 191,29.** „უბრძანა... **შთაგზებაჲ** ცეცხლისაჲ შეშითა და ნაფთითა" **H—341, 750.** „ვითარცა თორნე, **შთაგზებული** ცხობად" O, **ოვსე 7,5.** იხ. გზება.

**შთაგორება** ჩაგორება: „შთაგორდა ლერწმოვანსა მას, მახლობელად წყაროსა" **თევდ. 553.** იხ. გორება.

**შთადგმა** ჩადება, ჩადგმა: „მოიღო და შთაადგა ქუაბსა მას საგბოლველსა" O, **IV მფ. 4,39.** იხ. დგმა.

**შთადება** «დაგება»: „რაჲ-იგი შთაიდებოდა, მას აქუნ" C,—„შთასადებელი იგი მას ჰკიდავნ" DE, **ი. 12,6;** „შთადვან იგი და ყოველი ჭურჭელი მისი საბურველსა" G, **რიცხ. 4,10;** „შთადვა კალათსა" G,—„დაავგო ლანკლასა" M, **მსჯ. 6,19;** „მან შთადვა იგი მახალსა მას სასაგზლესა" O, **ივდ. 13,12;** „ესე... **შთადებულ** კიდობანსა" **იპ. რომ.-კურთხ. მოხ. 118,8.** იხ. დება; შდრ. შთასადებელი.

**შთავარდნა, ჩავარდნა** «შთაგდება»: „შთავარდებიან გეჰენიასა" **მთ. 5,29;** „აღიფხუერ და შთავარდი ზღუად" DE,—„აღფხურად და შთაგდებად ზღუასა" C, **მრ. 11,23;** „შთავარდეს ზღუასა" **მრ. 9,41;** „შთა-მცა-ვარდა უფსკრულთა ზღუათა" **მთ. 18,6;** „ჩავარდი ჭირთა" **მ. ცხ. 121v.**

**შთავლინება** ჩაგზავნა: „ნუ შთაავლინებთ სიბერესა მას მისსა მწუხარებით ჯოჯოხეთა" **საკ. წიგ. II 60,21,** იხ. ვლინება.

**შთავრდომა:** „ენება ზღუად შთავრდომაჲ" **მრკ. 250v;** „ვიდრე არა ყოველი გუამი შენი შთავრდომად გეჰენიასა ცეცხლისასა" **მთ. 5,29.** „უკუეთუმცა... **შთავრდომილ** იყო ზღუასა" **ლ. 17,2;** „აღმოიყვანე სული ჩემი შთავრდომილი სიღრმესა ცოდვისასა" **მ. ხწ. 232,3.** იხ. ვრდომა.

**შთათრევა** ჩათრევა: „შთამითრიეს მე ამის მთისა თავით" **მრკ. 249v.** იხ. თრევა.

**შთათქმა** იხ. შთანთქმა.

**შთათხევა** «შეყრა», «განგდება»: „შთასთხინა იგინი ქუაბსა მას" M—„შეყარნეს იგინი ქუაბსა შინა" G, **ისუ ნ. 10,27;** „შთასთხინეს ჯურღმულსა" O, **დან. 6,24;** „შთაუთხინა მათ... წილნი" M,—„განუგდო მათ წილი" G, **ისუ ნ. 18,10;** „შთასთხინენ იგინი შორის საჭუმილსა მას ცეცხლისასა" **მთ. 13,50.** იხ. თხევა.

**შთაკრება** შეკრება: „შთაკრიბეს ყოველი იგი ქარტაჲ... ერთკერძოსა მას ბუდესა სასწორისასა" **მ. ხწ. 295,20.** იხ. კრება.

**შთამაგდებელ-ი** ჩამგდებელი: „(ცოდვაჲ) არს შთამაგდებელი ცეცხლსა მას შინა ჯოჯოხეთისასა" **მ. ხწ. 142,8.** იხ. შთაგდება.

**შთამაგრება** «დასობა»: „შთაამაგრა მანაჲ ყბასა მისსა და განავლო ქუეყანად" G,—„დაასვა მანაჲ იგი ყურიმალსა მისსა და დაჰმშჭუალა ქუეყანასა" M, **მსჯ. 4,21.** იხ. მაგარი.

**შთამავალ-ი** ჩამავალი: „არარაჲ არს გარეშე შთამავალი კაცისა, რომელმანმცა შეაგინა იგი" **მრ. 7,15.** „არა თუ მკუდართა აღგიარონ შენ, უფალო, არცა ყოველთა შთამავალთა ჯოჯოხეთისათა" **ფს. 113,25;** „შთაგიყვანო შენ შთამავალთა თანა მღჳმისათა" O, **ეზეკ. 26,20.** იხ. შთასლვა.

**შთამალვა** ჩამალვა: „შთაიმალვიდეს უბეთა თჳსთა (სისხლსა მას მომწთოლვარესა)" **ანდ.-ანტ. 227,4.** იხ. მალვა.

**შთამართ, ჩაღმართ** ძირს, დაბლა; «დამართ»: „მუჭლის-თავითგან შთამართ დაჭსნილ იყო" **საკ. წიგ. II 182,3;** „შთაგორდის იგი შთამართ" **ბ. კეს.-ექუს. დღ. 124,16;** „თჳთოეული ჩუენი ჩაღმართ ზიდავს მოყუასსა თჳსსა" **მ. ხწ. 387v;** „(ვიხილე) დამართ ცეცხლი" O,— „ვიხილე შთამართ ცეცხლი" G, **ეზეკ. 8,2.**

**შთამართ-ი** «შთაღმართი», «შთასავალი»: „შემუსრნეს იგინი შთაღმართსა მას" G,—„შემუსრნეს იგინი შთამართებსა" M, **ისუ ნ. 7,5;** „ივლტოდეს იგინი პირისაგან ძეთა ისრაელისათა შთამართსა მას" M,—„სივლტოლასა მათსა პირისაგან ძეთა ისრაჱლისათაჲსა შთასავალსა თანა ორონიიმისასა" G, **ისუ ნ. 10,11.** იხ. შთამართ.

**შთამარხვა** «დაფლვა»: „შთაჰმარხნეს იგინი სიკიმათა" G,—„დაჰფლნეს იგინი სიკიმას" M, **ისუ ნ. 24,32.** იხ. მარხვა.

**შთამგდებელ-ი** იხ. შთაგდება; შდრ. შთამაგდებელი.

**შთამგდებელ-ი სამჭედურისა** «მესამჭედურე»: „სულთ-ითქუმიდენ ყოველნი შთამგდებელნი სამჭედურისანი მდინარედ" pb.,—„სულთ-ითქუმიდენ ყოველნი მესამჭედურენი მის მდინარისანი" O, **19,8.**

**შთამო** იხ. ზეშთამო.

**შთამოგორება** «ზულევა»: „ანუ ოხრაჲ ფრიადი შთამო-

გორვებულთა ქვათაჲ“ pb., — „გინა ბგერაჲ განმაკრთობელი და დაზულევაჲ კლდეთაჲ“ O, ხიბრძ. სოლ. 17,18.

**შთამოვარდნა, ჩამოვარდნა** ჩამოვარდნა: „ჩამოვარდა ზედაჲთ სახლისაგან სართულისა ქვაჲ“ მ. ცხ. 154r. იხ. ვრდომა.

**შთამოთრევა:** „სულმყრალობამან მისმან შთამოითრიოს ქუე ვნებაჲ შენი“ მ. ცხ. 77r. იხ. თრევა.

**შთამომავალ-ი** «დამომავალი»: „წყალი შთამომავალი დადგეს“ G, — „დამომავალი იგი წყალი დადგეს“ pb., ისუ ნ. 3,16. იხ. შთამოსლვა.

**შთამომართ, ჩამოღმართ** ძირს, დაბლა: „ზედაჲთ ჩამოღმართ“ მ. ცხ. 379v. იხ. მართ.

**შთამოპება, ჩაწოპება** ჩახევა, დახევა, «დაბძარვა»: „ჩამოიპო ისო სამოსელი თჳსი“ M, — „დაიბძარნა იისუმან სამოსელნი თჳსნი“ G, ისუ ნ. 7,6. იხ. პება.

**შთამორთვა, ჩამორთვა** ჩასვლა, ჩადინება: „რომელი იწყებს და ჩამოერთვის“ ოხკ. 10,13. იხ. რთვა.

**შთამორღუევა** ჩამონგრევა: „ვითარცა ვიდოდა იგი მას ზედა, დაეცა კამარაჲ იგი და შთამოირღუა“ მ. ცხ. 122v. „პოვეს კამარაჲ იგი შთამორღუევად“ მ. ცხ. 122v. იხ. რღუევა.

**შთამოსლვა, ჩამოსლვა** «გარდამოსლვა»: „შემოქცეული შთამოვედ მთით“ G, — „მოვიქეც და გარდამოვედ მიერ მთით“ M, II შჯ. 9,15; „ისმინე ჩემი, ჩამოვედ ტაძრად“ შუშ. XIII, 14; „თესალონიკეს ჩამოვიდა“ ი.-ე. 53,3. იხ. სლვა; შდრ. თანა-შთამოსლვა, შთამომავალი.

**შთამოქანება** ჩამოქანება, ჩამოშვება: „იქმნეს ნაწუეთ და შთამოექანის იგი ქუე და მომართ“ ბ. კეს.-ექუს. დღ. 49,30. იხ. ქანება.

**შთამოქუევება** «გარდამოვარდნა»: „შთამოქუევდა საყდრისაგან მეფობისა მისისა“ G, — „გარდამოვარდა მეფობისა მისისაგან და საყდრისაგან თჳსისა“ O, დან. 5,20. იხ. ქუევება.

**შთამოღმართ-ი** «გარდამოსაქანელი»: „ვითარცა წყალი, შთამომდინარი შთამოღმართსა“ pb., — „ვითარცა წყალი გარდამოსაქანელსა მისსა“ O, მიქ. 1,4. იხ. მართ.

**შთამოყოლა** იხ. ყოლა; შდრ. თანა-შთამოყოლა.

**შთამოყოფა** ჩამოყოფა: „რომელმან შთამოყოს ჴელი ჩემ თანა“ მთ. 26,23. იხ. ყოფა.

**შთამოხილვა** «გარდამოხილვა»: „შთამოიხილე სახლისაგან“ pb., — „გარდამოიხილე ტაძრით“ O, ბარ. 2,16. იხ. ხილვა.

**შთამოხუმა** ჩამოღება: „მოსწრაფე იყავ შთამოხუმად ჴელთა ქუე“ მ. ცხ. 305v. იხ. ხუმა.

**შთამოჴსნა** «გარდამოჴსნა»; «მოლხობა»: „რაჟამს... შთამოჰჴსნოდინ კრეტსაბმელსა მაგრილობელსა“ G, — „რაჟამს... გარდამოჴსნის კრეტსაბმელი იგი, რომელი აგრილობნ“ pb., რიცხ. 4,5; „არა შთამოიჴსნენ აფრის ქსელნი“ pb., — „არა მოელხუნენ კარვისა ძელნი შენნი“ O, ეს. 33,23. იხ. ჴსნა.

**შთამრეც-ი, ჩამრეც-ი** დაქანებული: „რაჟამს უხეთქნის ვინმე (ბურთუსა) ადგილსა ჩამრეცსა“ ბ. კეს.-ექუს. დღ. 124,15. იხ. მრეცი.

**შთამრეცობა, ჩამრეცობა** დაქანება, დაფერდება: „ადგილისა შთამრეცობითა (ჩამრეცობითა A) მძაფრიად შთაგორდის იგი შთამართ“ ბ. კეს.-ექუს. დღ. 124,16. იხ. შთამრეცი.

**შთამუსრვა** ჩამსხვრევა: „შთაჰმუსრნეს ყბანი მათნი“ ანდ.-ანატ. 194,24. „ყბანი და ზოგნი კბილნი შთამუსრვილ არიან“ შუშ. VII, 23. იხ. მუსრვა.

**შთამჴდელ-ი** ჩამყვანელი: „მიდრეკაჲ იგი ცოდვისაჲ მძიმე არს და შთამჴდელ ქუესკნელად“ გრ. ნოს.-კაც. აგებ. 187,22. იხ. შთაჴდომა.

**შთანეცუვა** ჩაფშვნა: „მან შექმნა მგბარი და შთანეცუა პური“ O, დან. 14,33. იხ. ნეცუვა.

**შთანთქმა, შთათქმა** ჩაყლაპვა: „რომელნი აქლემსა შთანსთქამთ“ მთ. 23,24; „შთავნთქნეთ იგი, ვითარცა ჯოჯოხეთმან ცოცხალი“ pb., იგ. სოლ. 1,12; „რომელნი-იგი შთაგთქმიდეს შენ“ I, ეს. 49,19; „შთამთქა მე, ვითარცა ვეშაპმან“ I, იერემ. 51,34; „შთამნთქი მე ცოცხლივ“ ფლკტ. 142,24; „წყალთამცა ვიდრემე შთამთქნეს ჩუენ“ ფს. 123,4; „არცა ცეცხლი შთანსთქმიდა“ მ. ხწ. 14,28. „ძუალიცა შთანთქმული და-ვე-დნის“ კ. იერ.-ალდგ. 163,30. იხ. ნთქმა.

**შთართვა** შეერთება, შედინება: „მრავალნი და დიდ-დიდნი მდინარენი შთაერთვიან მას“ ბ. კეს.-ექუს. დღ. 102,28. იხ. რთვა.

**შთასადებელ-ი** «მოთხე»: „შთასადებელი იგი მას ჰკიდავნ“ ი. 12,6; „გოდებენ შთასადებელნი სამკაულისა თქუენისანი“ pb., — „იგლოვდენ მოთხენი სამკაულთა თქუენთანი“ O, ეს. 3,26. იხ. შთადება.

**შთასავალ-ი** «შთამართი», «დამოსავალი»: „ვითარცა მიიწინეს იგინი შთასავალსა მას მთისა მის ზეთის-ხილთაჲსა“ ლ. 19,37; „სივლტოლასა მათსა პირისაგან ძეთა ისრაჱლისათაჲსა შთასავალსა თანა ორონიმიისასა“ G, — „ივლტოდეს იგინი პირისაგან ძეთა ისრაელისათა შთამართსა მას“ M, ისუ ნ. 10,11; „შთასავალსა ზედა არა დევნა უყვეს მათ“ G, — „იყვნეს ველთა და მთისა დამოსავალთა“ M, ისუ ნ. 8,24; „გულარძნილთა მათ შთასავალთა მიერ აღავსის მუცელი“ H—2251, 288r. იხ. შთასლვა.

**შთასასუენებელ-ი** იხ. ნაწილის-შთასასუენებელი.

**შთასაქანელ-ი:** „ცხორებაჲ შენი ჟამიერ არს და მიდრეკილ არს, ვითარცა წყალი შთასაქანელსა“ მ. ხწ. 253,32. იხ. საქანელი.

**შთასაჯდომელ-ი** ჩასაჯდომელი: „დაალრმეთ შთასაჯდომელად მსხდომარეთა ეზოჲსათა“ I. იერემ. 49,30. იხ. შთაჯდომა.

**შთასთულება** დაკრეფა, მოწევა: „გოდორ, რომელსა შთასთულებენ ნაყოფსა ვენაჴისასა“ იპ. რომ.-კურთხ. ისაკ და იაკობ. 98,10. იხ. სთულება.

**შთასლვა, ჩასლვა** «შთაპდომა», «გარდაგუალვა», «მო-

სლვაჲ»: „შთავიდენ ცოცხალნი ჯოჯოხეთს“ G.—„ცოცხალნი შთაჴდენ ყოველი ჯოჯოხეთად“ pb., **რიცხ. 16,30;** „შთავედ მწრაფლ ამიერ“ G.—„გარდაგუალე ადრე ამიერ“ M, **II მჯ. 9,12;** „რომელნი შთავლენან მიწად“ **ფს. 21,30;** „რომელნი შთავიდოდიან მღჳმესა“ I.—„შთამავალნი მღჳმისანი“ O, **ეს. 38,18;** „შთავიდა უბესა მას ნავისასა“ O, **იონა 1,5;** „შთავიდის სუსანა და იმოთხავნ სამოთხესა მას ქმრისა თჳსისასა“ O.—„შთაჴდის სუსანა და იქცევინ სამოთხესა ქმრისა თჳსისასა“ I, **დან. 13,7;** „ჩავლენ ქალაქად“ **მ. ცხ. 222r.** „რაჲთა არა უბრძანოს მათ უფსკრულთა **შთასლვაჲ**“ **ლ. 8,31.** „იერუსალჱმით **შთასრულ** იყვნეს“ DE.— „იერუსალჱმით მოსრულნი“ C, **მრ. 3,22.** იხ. სლვა.

**შთასუენება** ჩასვენება, მოსვენება: „შთაუსუენეს იგი წიაღთა აბრაჰამისთა“ **მ. ხწ. 181,33.** იხ. სუენება.

**შთასუმა, ჩასუმა:** „ჩასუა ჭურსა შინა დიდსა“ **მ. ცხ. 220r;** „შთასუეს პავლე მაშფალასა და მით გარდაუტევეს იგი ზღუდესა“ **მ. ხწ. 87,21.** იხ. სუმა.

**შთასხმა** ჩასხმა, «გარდასხმა», «გარდამოსხმა», ჩასმა (ბევრისა); ტევა, «აღხუმა»: „არცა შთაასხიან ღჳნოჲ ახალი თხიერთა ძუელთა“ **მთ. 9,17;** „შთაასხა იგი ჭურჭერსა კეცისასა“ I, **ეზეკ. 4,9;** „შთაისხა უბეთა თჳსთა“ **იზტ. 122,35;** „ღელვასა მას შთაასხმიდა ნავსა მას“ DE.— „გარდაასხმიდა ღელვათა ნავსა მას“ C, **მრ. 4,37;** „რომლისა (საბლისა) მიერ შთამსხენ ჩუენ“ G.— „ვინაჲ იგი გარდამოგუსხენ“ M, **ისუ ნ. 2,18;** „შთაასხა ოქროჲ იგი ზამბილსა შინა“ **მ. ცხ. 170v;** „შთაისხის საწყაული სამი ათასი“ M, **II ნშტ. 4,5;** „შთაისხის თითოეულმან მათგანმან ორ ანუ თუ სამ საწყაულ“ C, **ი. 2,6.** „შთაისხენ ეგენი წიაღთა შენთა“ pb.,—„აღიხუენ იგინი წიაღსა შენსა“ G, **რიცხ. 11,12.** „ღჳნოჲ ახალი თხიერთა ახალთა ჯერ-არს **შთასხმად**“ **ლ. 5,38.** იხ. სხმა.

**შთატევა** ჩატევა: „რაოდენ-იგი შთაუსხმიდეს, ესოდენ უფროჲს შთაიტევდეს უბენი ევლოგისნი“ **მ. ცხ. 310r.** იხ. ტევა.

**შთატევება** «გარდამოტევება», «გარდასხმა», «გარდატევება», ჩაშვება: „და შთაუტევა დედაკაცმან ერთმან ნატეხი წისქჳლის ქვისაჲ თავსა ზედა აბიმელეხისსა“ G,—„გარდამოუტევა დედაკაცმან ნატეხი ერთი საფქველისა თავსა ზედა აბიმელექისსა“ pb., **მსჯ. 9,53;** „შთაუტევნა იგინი სარკუმლით“ G.—„გარდასხნა სარკუმლით“ M, **ისუ ნ. 2,15;** „შთაუტევეს საბლითა ორმოსა მას“ O, **იერემ. 38,6;** შთაუტევეს ცხედარი იგი“ C.— „გარდაუტევეს ცხედარი იგი“ DE, **მრ. 1,4.** იხ. ტევება.

**შთაფხურა** ჩალეწვა, ჩამსხვრევა: „შთამფხურა კბილნი ჩემნი ქვითა“ I, **გოდ. იერემ. 3,16.** იხ. ფხურა.

**შთაქანება** ჩაშვება: „რაჟამს არნ იგი ადგილსა გუერდქცეულსა, მსწრაფლ შთაექანის იგი“ **ბ. კეს.-ექუს. დღ. 54,28.** იხ. ქანება.

**შთაღება** ჩაზიდვა, ჩატანა: „დასცოხნიდა და შთაიღებდა მუცლად“ **ბ. კეს.-ექუს. დღ. 98,30.** იხ. ღება.

**შთაღმართ-ი** «შთამართი», დაღმართი: „შემუსრნეს იგინი შთაღმართსა მას“ G.—„შემუსრნეს იგინი შთამართებსა“ M, **ისუ ნ. 7,5.**

**შთაყვანება** «შთაბმა», «წარყვანება», ჩაყვანა: „შთაიყვანოს ... დიაკეული ღელესა ძნელსა“ G.—„შთაიბან იგი ჴევსა ერთსა ძნელსა“ M, **II შჯ. 21,4;** „შთაიყვანებ ბჭეთა ჯოჯოხეთისათა“ O, **სიბრძ. სოლ 16,13;** „შთაიყვანეს იგი ღაზად“ G.—„წარიყვანეს იგი გაზად“ M, **მსჯ. 16,21;** „შთაიყვანე მონაჲ შენი იონა უფსკრულთა სიღრმისათა“ **რიფს. 171,11;** „გემონი სოფლისანი ეგრეთვე შთაიყვანებენ ჯოჯოხეთა, რომელნი ჰყუარობენ მათ“ **მ. ხწ. 189,11.** იხ. ყვანება.

**შთაყოლა** ჩაყოლა: „შთაჰყვეს მას გეონდ“ O, **III მფ. 1,38.** იხ. ყოლა.

**შთაყოფა** ჩაყოფა: „ნუ შთაჰყოფ ჴელსა შენსა... პინაკსა“ **მ. ცხ. 129v.** იხ. ყოფა.

**შთაყრა** ჩაცვენა; ჩაყრა: „ვიდრემდე შთაყარნეს კბილნი მისნი“ **რიფს. 172,23;** „ქვანი შენნი და ძელი შენი და მიწაჲ შენი შორის ზღუასა შთაყაროს“ O, **ეზეკ. 26,12;** „აღიხუნეს და შთაყარნეს მთხრებლსა“ **ოსკ. 18,1.** იხ. ყრა.

**შთაცლა** დაცლა: „შთაცალა იგი შინაგან სასმენელთა შენთა“ **მ. ხწ. 278,34.** იხ. ცლა.

**შთაცუეულ-ი** ჩაყრილი, ჩაცვენილი: „ნაცარი, რომელი თუალთა შენთა შთაცუეულ არს, (მოგბანო)“ **შუშ. VII 16.** იხ. ცუენა.

**შთაცუმა** «შემოსა», ჩაცმა: „შთაასცუთ მაგას (კუართი)“ C,—„შეჰმოსეთ მას (სამოსელი“) DE, **ლ. 15,22;** „შთაიცუთ ჯაჭუები თქუენი“ I, **იერემ. 46,4;** „შთაუცუამს ქრისტე“ **ფლკტ. 155,21;** „შთაასცუა საულ დავითს ჯაჭჳ და ჯაჭუსა მას ზედა იალმაგი, და ჩაფხუტი პილენძისაჲ დაადგა თავსა მისსა“ O, **I მფ. 17,38.** იხ. ცუმა.

**შთაცუმულ-ი იხ. ძაძაშთაცუმული.**

**შთაცჳვნება, ჩაცჳვნება:** „ორნივე მთხრებლსა შთაცჳვიან“ **მთ. 15,14;** „არა-მე ორნივე ჯურღუმულსა შთაცჳვენ“ **ლ. 6,39;** „შესულბიან და განსცთიან და შთაცჳვიან ზღუასა“ **ფიზ. XVI 14;** „ზღუათა შინა ჩაცჳვიან“ **მ. ცხ. 198v.** იხ. ცჳვნება.

**შთაწება** «შესოლვება», ჩაწება: „ფერჴნი... შთაეწნეს კერძოსა წყლისა იორდანისასა“ G,— „ფერჴნი... შეისოლვნენ მცირედ წყლისა იორდანისასა“ M, **ისუ ნ. 3,15.** იხ. წება.

**შთაწევნა** «შთასლვა»: „შთააწევს საზღვარი ატაროთით კორეკისაჲთ მთეულეთად მიმართ“ G,— „შთავიდეს საზღვარნი ატაროთით ადარდ მთად კერძო“ M, **ისუ ნ. 18,13.** „ქუესკნელთა ჯოჯოხეთისათა **შთაწევნულ** ხარ ცოდვითა“ **მ. ხწ. 6,12.** იხ. წევნა.

**შთაწერა** ჩაწერა, «აღწერა»: „აღვიდა იოსეფცა... შთაწერად მარიამითურთ“ C,—„... აღწერად მარიამის თანა“ DE, **ლ. 2,5.** იხ. წერა.

**შთაწვენა** «მიწვენა», დაწვენა, დადება, წოლა: „შთააწვინა ბაგასა“ C,—„მიიწვინა იგი ბაგასა“ DE, **ლ. 2,7.** „**შთაწევნულ** ბაგასა (პოეს)“ C,—„მწოლარჱ ბაგასა (პოვეს)“ DE, **ლ. 2,16.** იხ. წვენა.

**შთაწთობა** ჩაწვეთება: „აღუღე უკუე პირი მისი ძლით და შთაუწთვე მსხუერპლისა მისგან წმიდისა“ **მ. ცხ. 134v.** იხ. წთობა.

**შთაჭრა, ჩაჭრა** „ნუ სთხრი მთხრებლსა ძმისათჳს, რაჲთა არა მუნვე შთაიჭრე“ Ath.—17,311r; „რომელნი ეძიებდეს და ჩაიჭრებოდეს“ **ბალ. 188,8.** იხ. ჭრა.

**შთახედვა** ჩახედვა: „შთახედნა სამარესა მას“ C. **ი. 20, II;** „შთაჰხედა აბიმელიქ... სარკუმლით და იხილა“ O, **დაბ. 26,8;** „შთახედენით მას შინა“ **მ. ცხ 76v.** იხ. ხედვა.

**შთახს-ი** იხ. შტახსი.

**შთაჴდა** ჩაყოფა, «შთახუმა», ჩაშვება: „არა თუ... შთავჴადო თითი ჩემი ადგილსა მას სამსჭუალთასა“ C, **ი. 20,25;** „შთაჰჴადნე ვიდრე მიწადმდე“ O,—„შთაიხუამ ვიდრე იატაკამდე“ pb., **ეს. 26,5;** „მიწად სიკუდილისად შთამჴადეს მე“ C, **ფს. 21,16.** იხ. ჴდა.

**შთაჴდომა** «გარდამოჴდომა», ჩასვლა, «დაჴდომა»: „ვიდრე ჯოჯოხეთადმდე შთაჰჴდე“ **მთ. 11,23;** „შთაჴდა სისარა ზედა კერძოჲთ ეტლთა“ G, — „გარდამოჴდა სისარა ეტლისაგან თჳსისა“ M, **მსჯ. 4,15;** „შთაჴედინ ძმისწული ჩემი მტილსა თჳსსა“ O, **ქება 4,16;** „შთაჴედ თიჴასა და აზილე ბზ თურთ“ **ს. გაბ.-მოც. საჴს. 96,20;** „შთაჴდა თავი ჩემი ნაპრალსა მთათასა“ O, **იონა 2,6;** „უკუეთუ შთაკდენ თუალთაგან ჩემთა სიღრმესა ზღჳსასა“ O,— „უკუეთუ დაკდენ თუალთაგან ჩემთა სიღრმესა შინა ზღჳსათა“ pb., **ამოს 9,3;** „შთაჴდეს იგინი წყალთა მათ შინა“ **საკ. წიგ. II 91,17.** იხ. ჴდომა; შთამჴდელი.

**შთაჴურეტა** ჩახვრეტა: „ჭურჭელი იგი ჩემი ზეთისაჲ... მახაჲითა შთამიჴურიტა და მცირედ მეჭმარა მისგან“ **მ. ცხ. 109v.** იხ. ჴურეტა.

**შთაჯდომა** იხ. შთასაჯდომელი

**შთინება** იხ. დაშთინება; შდრ. შდუნება.

**შთობა, შდობა** ხრჩობა: „კაცი იგი იშთვებინ შიშისა და ჭირისა მათისაგან“ **მ. სწ. 140, 11.** იხ. მომაშთობელი, მომშთუარი, მოშთობა.

**შთომა, შდომა** იხ. დაშთომა, დაშდომა.

**შიგან** შიგნით: „ისმინე... შიგან მუცლით მჴეც-თევზისა მისგან“ **ოქრ.-მარხ. და იონ. 107,19;** „იყო იგი ტყესა შიგან დამალულ“ Sin.—6,105v.

**შიგნოან:** „ყოლადვე მედგარ და შიგნოან არს იგი“ **მ. სწ. 169,23.** იხ. შიგან.

**შიდა** -ში; «შორის», «შინა»: „იტყოდეს გულთა შიდა თჳსთა“ **მთ. 9,3;** „რომელი-იგი ეკალთა შიდა დაეთესა“ C, — „რომელ-იგი ეკალთა შორის დაეთესა“ **მთ. 13,22;** „დაჯდა იგი მუცელსავე მას შიდა (შინა var.) ნავისასა“ **საკ. წიგ. II 139,1.**

**შივილ-ი:** „ოხრითა და შივილითა... სავსე არიედ ყურნი მათნი“ H—**2251, 281r.**

**შილიან-ი** «ლბილი», ელამი: „არა მოუჴდეს კაცი... შილიან თუალითა“ G,—„ნუ მოვალნ კაცი... თუალითა ლბილი“ pb., **ლევიტ. 21,20.**

**შიმონვარ-ი, შიმუნვარ-ი** მოახლე, მსახური ქალი: „აღდგა რებეკა და შიმონვარნი მისნი და აღსხდეს აქლემებსა“ O, **დაბ. 24,61;** „მიავლინა შიმონვარი თჳსი, რომელი ზედამდგომელ იყო და მოღუაწე ყოველთა მონაგებთა მისთა“ O, **ივდ. 8,9;** „აჰკიდა შიმუნვარსა მას თხიერაკითა ღჳნოჲ“ M, **ივდ. 10,5;** „არა სეფექალი იყოა, რომელსა საჭურისნი ესხნეს და შიმონვარნი?“ Ath.—**11,162v.**

**შიმშილ-ი:** „დავყავ... შიმშილითა და წყურილითა“ **II კორ. 11,27;** „შიმშილისა (წინა-აღსადგომელად მოუცემიეს ღმერთსა) განძლომაჲ“ **მ. სწ. 144,8;** „შეზმნილ ვარ განძღებად და შიმშიდ, აღმატებად და დაკლებად“ **ფლპ. 4,12.** იხ. მშევა, მშიერი.

**შინა** შიგნით, შიგ, შინ, სახლში: „შევიდა შინა, დაჯდა მსახურთა თანა“ **მთ. 26,58;** „ერისა მისგან ვერ შეუძლო შესლვად შინა“ **პავლე მოც. 49,18;** „განრისხნა და არა უნდა შინა შესლვად“ **ლ. 15,28;** „შეიყვანა შინა“ **მ. ცხ. 323r;** „შინა არა შევიდა“ **ი. 20,5;** „აჰა ესერა შინა სძინავს“ **მ. ცხ. 150v.**

**შინა** -ში, «შიდა», «შორის»: „რომელი შემძლებელ არს სულისა და ჴორცთა წარწყმედად გეჰენიასა შინა“ DE,— „რომელსა ჴელ-ეწიფების სულთა ჴორცითურთ წარწყმედად გეჰენიასა შიდა“ C, **მთ. 10,28;** „იყო ერთსა შინა დღესა“ **ლ. 5,17;** „ასწავლიდა შესაკრებელთა შინა მათთა“ C,— „ასწავებდა შესაკრებელსა შორის მათსა“ DE, **მთ. 4,23;** „ჯერ-არს შაფათსა შინა კეთილისა საქმე“ **მთ. 12,12.**

**შინა** შინაგანი, შიგნითი; შინაური: „გამობრწყინდა შინაჲ ნათელი“ Sin.—**11,243r;** „რაჲთა შინაჲ იგი კაცი არა იქმნეს წყლით-მანკიერ“ **მ. ცხ. 195v;** „შინაჲცა ქათამი მარადის იმამლებინ“ **ბ. კეს.-ექუს. დღ. 12,20.** იხ. შინაური.

**შინაგამო** «შინაგამომართ», შიგნიდან: „მან მიუგოს შინაგამო (შინაგამომართ C) და ჰრქუას“ **ლ. 11,7;** „ესმინ მათ ჴმაჲ ერისაჲ, შინაგამო შფოთი“ **ანტ. დ. 25r.** იხ. გამო.

**შინაგამომართ** «შინაგამო», შიგნიდან: „მან მიუგოს შინაგამომართ (შინაგამო DE) და ჰრქუას“ **ლ. 11,7.** იხ. გამომართ.

**შინა-გამოღებით** შინაურულად(?): „შინა-გამოღებით მრავალფერთა საქმეთათჳს ამხილა დედოფალსა“ **ი. ე. 18,35.** იხ. გამოღებით.

**შინაგან** შიგნით: „შინაგან იყვნენ მგელ მტაცებელ“ **მთ. 7,17;** „ყოველნი ესე ბოროტნი შინაგან გამოვლენ“ **მრ. 7,23;** „შეკრებულ იყვნეს მოწაფენი შინაგან“ **ი. 20, 26.**

**შინაგან-ი** შიგნითი; «ნაწლევი»: „შინაგანი თქუენი სავსე არიან ნატაცებითა“ **მთ. 23,25;** „რომელმან გარეშე შექმნა, მანცა შინაგანი შექმნა“ **ლ. 11,40;** „ცმელი ზედაკერძოჲ შინაგანთაჲ“ G,—„ცმელი, რომელი არს ნაწლევთაჲ“ O, **ლევიტ. 7,3.** იხ. უშინაგანესი, შინაგან.

**შინა-განმავალ-ი:** **I მფ. 18,16*.** იხ. განმავალი.

**შინა-განმცემელ-ი** მოღალატე: „აწ თქუენ შინა-განმცემელ და მკლველ იქმენით“ **საქ. მოც. 7,52.** იხ. განმცემელი.

---

* წყარო ფანქრითაა მიწერილი, ციტატისთვის ადგილია დატოვებული“ (რედ.)

**შინაგანმეტყუელ-ი** «ერთგული»: „მაქუნდამცა შემწჱ შინაგანმეტყუელი“ B,—„არა მესხნეს ერთგულნი მსახურნი“ A, **სბხტ. 139,14.** იხ. მეტყუელი.

**შინაგანმხედველ-ი** განმხილველი: „რომელსა თჳსნი საქმენი განუგიან, ნუმცა შინაგანმხედველ არს იგი სხჳსა საქმეთა“ **მ. სწ. 72,23.** იხ. მხედველი.

**შინაგანსაცმელ-ი** ფილონი: „ერთითა ხოლო შინაგანსაცმელითა დგა“ **განს. ი. 200,9.** იხ. საცმელი.

**შინა-განქუან-** «განღება», გატანა: „ვითარმცა შინა-განაქუნდა ჭურჭელი სამღდელოჲთ“ C,—„რაჲთა გან-ვინმეილოს ჭურჭერი მიერ ტაძრით“ **მრ. 11,16.** იხ. განქუან-.

**შინა-განცემა** «არდაბაგება», გაცემა, ღალატი: „ურთიერთას შინა-განსცემდენ“ DE, — „ურთიერთას არდაბაგებდენ“ C, **მთ. 24,10;** „ნუ ზაკუვით შინა-განსცემ მოყუასსა“ **მ. სწ. 73,7.** იხ განცემა.

**შინა-ზრდილობა** შინ გაზრდილობა: „იგინი ჰფრთხებოდეს შინა-ზრდილობისა მისისათჳს“ **ბალ. 79,35.** იხ. ზრდილება.

**შინაკერძო,** შიგნიდან, შიგნითა მხრიდან, შიგნითა: „შესაძლებელ არს მისა (ცისა), რაჲთა ყოს გარეშე იგი შინაკერძო“ **ბ. კეს.-ექუს. დღ. 35,31;** „ესმოდა... შინაკერძო შფოთებაჲ ბერისაჲ“ **მ. ცხ. 266v.** იხ. კერძო.

**შინა-მყოფ-ი** (შინ) მცხოვრები: „შრომისა დღეთა შინამყოფნი და ხუცესნი და დიაკონნი ჰმსახურებდიან“ **ი.-ე. 37,36;** „სადა ზედა-დაცემულ იყო სახლი იგი შინამყოფთა მათ“ **ფლკტ. 158,32.** იხ. მყოფი.

**შინაჲთგამო** შიგნიდან: „მიმადგინა მე კარსა ზედა და მესმოდა შინაჲთგამო ჴმაჲ კაცთაჲ“ **ლიმ. 60,6.** იხ. გამო.

**შინაჲთკერძო** იხ. შინაკერძო.

**შინაური:** „წარავლინა ერთი ვინმე შინაურთა მსახურთა მისთაგანი“ **მ. სწ. 294,2.** იხ. შინა.

**შინება** «შეშინება», «მშიშრება», «დამედგრება», «განკრთომა», «დაჴსნა»: „მამისა და დედისა თჳსისა ეშინოდენ“ pb.,—„მამისაგან თჳსისა და დედისა თჳსისა შეიშინეთ“ G, **ლევიტ. 19,3;** „არა გეშინოდის თქუენ ღმერთთათჳს ამორეველთასა“ M,—„არა ემშიშრნეთ ღმერთთა ამორეველთასა“ G, **მსჯ. 6,10;** „ნუცა გეშინინ“ M,—„ნუ შეჰშინდებით“ G, **II შჯ. 20,3;** „ნუ შეძრწუნდებინ გული თქუენი, ნუცა ეშინინ“ DE,—„ნუ შეძრწუნდებიედ გულნი თქუენნი და ნუცა დაჰმედგრდებით“ C, **ი. 14,22;** „გუეშინის ერისა ამის“ **მთ. 21,26;** „ეშინოდა ერისა მისგან“ **მთ. 14,5;** „ნუ გეშინინ ცეცხლისა მისგან“ **ანდ.-ანატ. 203,28;** „გუაშინებენ ჩუენ“ I, **ნეემ. 6,9;** „გაშინებ რასმე თქუენ წიგნებითა ამით“ **II კორ. 10,9;** „ნუ გეშინინ“ C,—„ნუ განჰკრთებით“ DE, **მრ. 16,6.,** „ნუ გეშინინ“ pb.,—„ნუ დაჰჴსნდებით“ G, **II შჯ. 1,29.** იხ. მაშინებელი, შეშინება.

**შინ მყოფ-ი** «მსხემი»: „შინ მყოფმან მღდელისამან“ pb.,—„მსხემი მღდელისაჲ“ G, **ლევიტ. 22,10.**

**შიოლ-ი, შიულ-ი:** „ახარა ცხორებაჲ მკუდართა, რომელნი იყვნეს შიოლსა შინა“ H—**622;** „აღმოიყვანა სული მისი ჴელთაგან შიულისათა“ **X, 285r.**

**შირიმ-ი** საფლავი: „აღალეს შირიმსა ერთსა, რომელი დაბეჭდულ იყო კრძალულებით“ **ფლკტ. 160,4;** „დადვეს იგი სამეუფოსა მას შირიმსა“ **თომა მოც. 19,38.**

**შიულ-ი** იხ. შიოლი.

**შიშ-ი** შუშა, «ალაბასტრი»: „რომელსა აქუნდა შიშითა ნელსაცხებელი“ **მთ. 26,7;** „რომელსა აქუნდა შიში ნელსაცხებელი“ C,—„...ალაბასტრი ნელსაცხებელისაჲ“ DE **მთ. 26,7.**

**შიშ-ი** ზარი, ტუქსვა, ძრწოლა, თრთოლა: „შეეშინა შიშითა დიდითა“ **მრ. 4,41;** „დაეცა შიში მათ ყოველთა ზედა“ **საქ. მოც. 19,17;** „ჰმონეთ უფალსა შიშით“ **ფს. 2,11;** „შიშმან შეიპყრას ჰრამაჲ ქალაქი იგი“ I, **ეს. 10,29;** „შიშით თავყუანის-სცემენ მას პირუტყუნი მჴეცნი“ **ფლკტ. 153,3;** „სული ჩემი მოიწია შიშსა“ O, **ეს. 21,4;** „დაეცა შიში სიკუდილისაჲ“ O, **I მფ. 5,11;** „რომელსა არცა ჭირი ეხილვა, არცა შიში“ **შუშ. I 19.** იხ. მოშიში, მოშიშება, საშიში, უშიში, შიშნეული.

**შიშვა** «შინება»: „ნუ ეშიშვი მათ“ G,—„ნუ გეშინინ მათგან“ M, **ისუ ნ. 10,8;** „აწ ეშიშვოდეთ უფალსა“ G,—„აწ გეშინოდეს თქუენ უფლისაგან“ M, **ისუ ნ. 24,14.** იხ. შიში.

**შიშთვილ-ი** ხრჩობა: „შიშთვილსა თავთა თჳსთა შეიმთხუევენ“ **იპ. რომ.-კურთხ. მოხ. 148,14;** „დადგა ეგრეთ დამოკიდებული შიშთვილსა შინა“ Ath.—**11,89r.**

**შიშთვილის-ბმა, შიშუდილის-ბმა** თავის ჩამოხრჩობა: „წარვიდა, შიშთვილ-იბა და მოკუდა“ DE,—„მივიდა და შიშუდილ-იბა“ C, **მთ. 27,5.** იხ. ბმა.

**შიშლოება** იხ. შიშულობა.

**შიშნეულ-ი** «მოშიშე»: „მართალნი დაცემასა მათსა შიშნეულ იქმნიან“ O,—„მართალნი მათითა დაცემითა მოშიშე იქმნებიან“ Pb., **იგ. სოლ. 29,15.** იხ. შიში.

**შიშუელ-ი, შიშუველ-ი** შიშველი, ტიტველი: „შიშუელ ვიყავ და შემმოსეთ მე“ **მთ. 25,36;** „ყოველნი შიშუელნი შემოსნეს ნატყუენავისა მისგან“ M, **II ნშტ. 28,15;** „ვიდოდა შიშუელი და უჴამური“ I, **ეს. 20,2;** „შენ იყავ შიშუელ და სარცხჳნელ“ O, **ეზეკ. 16,7;** „შიშუელი ვიქცეოდე ოცდაათ წელ“ **მრკ. 249v;** „შიშუელი შევალს მორკინალი ასპარეზსა მას შინა“ **მ. ცხ. 42r;** „ყოველი შიშუელ და ქედდადრეკილ არს წინაშე თუალთა მისთა“ **ჰებრ. 4,13;** „შიშუველ ვიყავ“ **მ. სწ. 57,21.** „იყიდე ჴორცი და დაიდევ იგი ზედა ჴორცთა შენთა **შიშულად**“ **მ. ცხ. 163v.** იხ. განშიშულება, უშიშულესი; სიშიშულე.

**შიშულივ** შიშვლად: „შეემოსა არდაგი შიშულივ“ **მრ. 14,51.** იხ. შიშუელი.

**შიშულო(ე)ბა, შიშლოება** სიშიშვლე: „რაჲთამცა... იხილეს შიშულობაჲ მისი“ **ფლპ. მოც. 5,18;** „ვინ განმაშორნეს ჩუენ სიყუარულსა მას ქრისტესსა... შიშლოებამან ანუ ურვამან ანუ მახჳლმან?“ **ჰრომ. 8,35;** „ჰხედავს იგი გლახაკთა შიშულობასა“ **მ. სწ. 250,3.** იხ. შიშუელი.

**შკიპ-ი** იხ. სკიპი.

**შლა** იხ. შალვა; შდრ. მშლელი.

**შლილობა** არეულობა: „რომელი ჟამთა შლილობითა ჯერისაებრ ვერავის აღეწერა“ **ქ. ცხ. 207,13;** „დია ავსა ჟამსა და შლილობისასა დავწერე“ Q—**1062 (ანდ.).**

**შლუვ-ი** მელოტი: „უკუეთუ მტიერი არს პირით კერძო, თმა-დასრულ არს თავი მისი, შლუვ არს“ G, **ლევიტ. 13,41.** იხ. სიშლუვე.

**შობა** დაბადება: „იხარებდ ბერწი ეგე, რომელი არა ჰშობდ“ I, **ეს. 54,1;** „აბრაჰამ შვა ისაკი“ **მთ. 1,2;** „რაჟამს შვენის ძუმან ლომმან ლეკუნი“ **ფიზ. II 59;** „სიბრძნემან უშვის კაცსა გონიერება“ O, **იგ. სოლ. 10,22;** „მე დღეს მიშობიე შენ“ **ფს. 2,7.** „მივედ ქუეყანად **შობისა** შენისა“ O, **დაბ. 31,13;** „შობაჲ სიბრძნისაჲ, შიში უფლისაჲ“ O, **იგ. სოლ. 22,4;** „რაჟამს შობისა დღენი იყუნეს ჰეროდესნი“ **მთ. 14,6.**

**შობად-ი** მშობიარე, «მშობი»: „სალმობათა შემიპყრეს მე, ვითარცა შობადი“ I, **ეს. 21,3;** „შეგიპყრეს შენ სალმობათა, ვითარცა შობადისათა“ O,—„დაგიპყრეს შენ სალმობათა, ვითარცა მშობისათა“ pb., **მიქ. 4,9;** „უთხრობდენ სიმართლესა მისსა ერსა მას შობადსა“ Ղ, **ფს. 21, 32.** იხ. ალმოშობა, ახლად-შობილი, გამოშობა, მარტოდ-შობილი, მხოლოდშობილი, მხოლოდშობილება, მრავალნაშობი, მრავლის-მშობელი, მშობიარე, ნაშობიერი, პირველად-მშობელი, საშო, ქრისტე-შობა, ქუეყანით-შობილი, შვილი, შვილაკი, შვილება.

**შობიერება** შობა: „მოსცემს იგი ძალსა შობიერებისასა“ **ბ. კეს.-ექუს. დღ. 63,8.** იხ. შობა.

**შობილ-ი** «ნაშობი»: „არა აღდგომილ არს შობილი დედათაგანი უფროჲს იოჰანესა ნათლის-მცემელისა“ C,—„არა აღდგომილ არს ნაშობთაგანი დედათაჲ უფროჲს იოვანე ნათლის-მცემელისა“ DE, **მთ. 11,11;** „ვითარცა აწინდელ შობილთა ყრმათა უზაკუველი იგი სძჱ გსუროდენ“ **I პეტრე 2,2;** „წმიდა-ყავ ჩემდა ყოველი პირმშოჲ, პირველი შობილი, რომელმან განაღოს საშოჲ ყოველი“ O, **გამოსლ. 13,1.**

**შობილება** იხ. მხოლოდშობილება.

**შოვა** იხ. შუვა.

**შოვამდგომელ-ი** იხ. შუვამდგომელი.

**შოვამდინარე** იხ. შუვამდინარე.

**შოვასამხრის** იხ. შუვასამხრის.

**შოვრება** იხ. შორება.

**შოვრიელ-ი** იხ. შორიელი.

**შოლდო** muscus, alga: „ჭილი აღმოჴდა და შოლდოი“ **მ. ცხ. 269v.**

**შოლტ-ი** მათრახი: „ქმნა შოლტი საბლისაჲ“ **ი. 2,15;** „აქუნდა შოლტი ჴელთა მისთა“ **იზტ. 149,29;** „აღიღე შოლტი ისი და ჭუვარგენი და წარვედ და აძოენ ღორნი“ **მ. ცხ. 361г;** „უბრძანა... ცემაჲ შოლტითა ტყავისაჲთა“ **H—341, 159.**

**შოლტითა ცემა** «გუემა»: „იესუს შოლტითა ჰსცა და მისცა“ DE,—„იესუ გუემა და მისცა“ C, **მთ. 27,26,**

**შორ-ი:** „წარვიდა შორსა სოფელსა“ **ლ. 15,13;** „გზასა შორს იყოს“ pb, **რიცხ. 9,13;** „მე მივალ ქუეყანად შორად“ **წწყლმ. 96,** ჱ. იხ. სიშორე, უშორესი.

**შორად** შორს, «განგრძობილად»: „განაშორენით ეგენი ურთიერთას შორად“ O, **დან. 13,51;** „შორად განშორებულ არიან ჩემგან“ **მრ. 7,6;** „მიზეზით შორად ილოცვენ“ C,—„მიზეზით განგრძობილად ილოცვედ“ DE, **ლ. 20, 47.** იხ. შორი.

**[შორება], [შოვრება]** იხ. გამოშო(ვ)რება, განშო(ვ)რება(-ული), მოშო(ვ)რება, მშორებელი.

**შორვა, შოვრვა:** „შორვან წესსა ქრისტიანობისასა“ **მ. სწ. 175,33;** „რავდენ უკუე შორევდი და გეშორა დღენდელი ესე დღე“ **მ. სწ. 256,29;** „ჰშორავს ქალაქსა მდინარჱ იგი ექუს მილიონ“ **საკ. წიგ. II 91,10.,** „რომელი შორავს იერუსალჱმს ას სამეოც უტევან“ **ლ. 24,13;** „ვიდრე ეშოვრნიან ურთიერთას“ **ფიზ. IV 4;** „რაოდენ შორავს ცაჲ ქუეყანასა“ **მ. ცხ. 19г.** იხ. შორი.

**შორიელ-ი, შოვრიელ-ი** შორეული, გაშორებული, «მშორებელი»: „რამეთუ თქუენი არს აღთქუმაჲ და შვილთა თქუენთაჲ და ყოველთა შოვრიელთაჲ“ **საქ. მოც. 2,39;** „ნათესავთა შორიელთა მიგავლინო შენ“ **საქ. მოც. 21,21;** „ესმეს შორიელთა, რაჲ-იგი ვქმენ“ I, **ეს. 33,13;** „შორიელნი და მახლობელნი ეგრე გოდებდეს“ O, **სიბრძ. სოლ. 11,12;** „მიესმოდა ჴმაჲ იგი შორიელთა ადგილთა“ O, **II ეზრა 3,13;** „ვმსახუროთ... ღმერთთა მათ წარმართთასა, რომელნი იყვნეს... შორიელნი“ pb.,—„ვმსახუროთ ღმერთთა... მშორებელთა შენგან“ G, **II შჯ. 13,7.**

**შორით, შოვრით** «შორს», შორიდან: „პეტრე მისდევდა მას შორით“ **მთ. 26,58;** „იხილა მან იესუ შორით“ **მრ. 5,6;** „შორით (შორს C) მისდევდა მას“ **მრ. 14,53;** „ქუეყანით შორით მოვიდეს ჩემდა“ O, **IV მფ. 20,14;** „ამას შორით მივსწერ“ **II კორ. 13,10.** „საცნაურ არნ შორითვე ძლიერი ენითა“ O, **ზირ. 21,8.** იხ. შორი.

**შორის** -ში: „იგი დადგა შორის მათსა“ O, **დან. 13,48;** „რაჟამს ყვის შორის მაღნარსა სამკჳდრებელი თჳსი“ **ოქრ.-გურიტ. 224,3;** „დაჯედ ჩუენ შორის (შორის ჩუენსა O)“ I, **დან. 13,50;** „შორის სახლსა ჩემსა ქმნა საძაგელი“ I, **იერემ. 11,15;** „საჯენ უფალმან შენ შოვრის და ჩემ შოვრის“ O, **დაბ. 16,5;** „რომელი-იგი მოჰკალთ შორის ტაძრისა“ **მთ. 23,35.**

**შორის (ზზ.)** შუაში: „შთაუტევეს იგი ცხედრითურთ შორის წინაშე იესუჲსა“ **ლ. 5,19;** „აღდეგ და წარმოდეგ შორის“ **ლ.6,8;** „განიპო კრეტსაბმელი იგი ტაძრისაჲ მის შორის“ **ლ. 23,45.**

**შორს, შოვრს** «შორით»: „შოვრს სდევნიდეს მათ“ O, **ეს. 17,13;** „შორს მისდევდა მას“ C,—„შორით მისდევდა მას“ DE, **მრ. 14,53;** „რად-მე, უფალო, დასდეგ შორს?“ **ფს. 9,22;** „იყო შორს მათსა“ **მთ. 8,30.** „ჰნებავს ვიეთმე მათგანთა აღშენებად სენაკები მათი **შორს-რე**“ **მ. ცხ. 233г.** „ვიდრე **შორს-ღა** იყოს“ **ლ. 14,32.**

**შორსგან-რე:** „დგეს ყოველნი მეცნიერნი მისნი შორსგანრე“ C, **ლ. 23,49.** იხ. შორს.

**შორსმდებარე** «განშორებულად»: „უკუეთუ შორსმდებარე იყოს ჩუენგან ადგილი“ G,—„უკუეთუ განშორებულადრე იყოს შენგან ადგილი“ M, **II შჯ. 12,21.** იხ. მდებარე.

**შრანდითგან** შარშანდლიდან, გასული წლიდან: „აქათაჲ განმზადებულ არს შრანდითგან“ **II კორ. 9,2.**

**შრეტა** იხ. აღმოშრეტა, დამშრეტელი, დაშრეტა (-ილი), უშრეტი.

**შრობა** იხ. შეშრობა.

**შრომა** იხ. შურომა.

**შრომება** შრომის, გარჯის მიყენება: „რომლისა ჯერი-სათჳსმე გუაშრომებს ჩუენ“ **გამოჩ. ჯუარ. 239,31.** „ოდესმე ვაშრომებთ ჴორცთა ჩუენთა“ **მ. სწ. 163,17.** იხ. შრომა; შდრ. მაშრომებელი.

**შრომით-ი:** „მცნებაჲ მოუცემია შენდა ღმერთსა არა თუ მძიმე და შრომითი, არამედ ფრიად სუბუქი“ **მ. სწ. 136,22.** იხ. შრომა.

**შრომილ-ი** «ნაშრომი»: „შრომილსა მათსა შემოხუ-ედით“ DE,—„ნაშრომსა მათსა შეხუედით“ C, **ი. 4,38;** „ნუ სცემ ადგილსა შესლვად შრომილსა შენსა შინა“ **ფოკა 344r.** იხ. შრომა.

**შროშან-ი** lilium: „მიხედეთ შროშანთა ველისათა“ **მთ. 6,28;** „ბირთუნი და შროშანნი (სასანთლისანი) მის-განვე იყვნენ“ O, **გამოსლ. 25,31;** „ყუაოდენ ვითარცა შრო-შანი“ **ეს. 35,1;** „სოლომონმანცა... ვერ შეუძლო შემოსად სამოსელი, ვითარცა ერთი შროშანთაგანი“ **მ. სწ. 190,32.**

**[შრშობა]** იხ. დამშრშალი, დაშრშობა.

**შტანგ-ი** «საბელი»: „დასდვა შენ სასწაულად: შტანგი ესე მეწამული გამოაბა სარკუმელსა“ M,—„დასდვა ნიშანი: საბელი ძოწეული ესე მოაბა სარკუმელსა“ G, **ისუ ნ. 2,18.**

**შტახს-ი, შთახს-ი, შტახშ-ი** stacte, styrax: „მური, შტახსი, კასიაჲ სამკაულისაგან შენისა“ **ფს. 44,9;** „აქლემნი მათნი სავსე იყვნეს საკუმეველითა და შთახსითა და მკუ-რის კევითა“ O, **დაბ. 37,25;** „შეკრული შტახში—ძმის-წულაკი ჩემი ჩემდა“ O, **ქება 1,12.**

**შტო** სტოა (ეკლესიის გვერდით სვეტებზე დაყრდ-ნობილი ფრთა, გადმოხურული): „ეკლესიისა შტოსა დგიან მიყრდნობით კუერთხთა ზედა მათთა“ **ი.-ე. 38,12.**

**შუა** ღილი: „შექმნენ სამშჳალნი ესე შუად ალჳრისა ჰუ-ნისათჳს მეფისა“ **პოვნა სამშ. 244,7.**

**შუა** იხ. შუვა.

**შუადღე, შუვადღე:** „საბრჯე დაერწყუას ბნელსა და მოინა-დიროს იგი შუადღე“ **მ. სწ. 72,20;** „გამოაბრწყინვოს ვი-თარცა ნათელი სიმართლე შენი და განკითხვაჲ შენი ვ͡ე შუ-ვადღე“ **მ. ცხ. 281r;** „შემთხუევისაგან ეშმაკისა შუადღე-სა (არა გეშინოდის)“ **ფს. 90,6.** იხ. დღე.

**შუალდაკ-ი** აბგა: „ნურარაჲ გაქუნ თქუენ საგზლად—ნუცა პური, ნუცა შუალდაკი, ნუცა ჭამლი“ **მიმოდასლ. 23,37.**

**შუამდგომელ-ი, შუვამდგომელ-ი** მეოხი, თავმდები: „ჳმა არს ჩუენ შორის შუამდგომელად ქრისტე“ **ქ. ცხ. 129, 5;** „შუამდგომელი ღმრთისა და კაცთა“ **I ტიმ. 2,5.**

**შუამდგომელობა, შუვამდგომელობა** შუამდგომლობა: „ქუალად ჰაერი შუვამდგომელობითა (შუამდგომ-ლობითა A) თჳსითა არს მშჳდობის-მყოფელ შორის ბუნე-ბათა მოსაჯულთა წყლისა და ცეცხლისა“ **ბ. კეს.-ექუს. დღ. 60,17.** იხ. მდგომელობა.

**შუასამხარ-ი, შუვასამხარ-ი** შუადღე: „შუასამხრის ოდენ დაბნელდა მათ ზედა მზე“ **ქ. ცხ. 107,9;** „განთია-დითგან ვიდრე შუვასამხრადმდე“ O, **III მფ. 18,26;** „ბნელი შენი ვითარცა შუვასამხარი“ I, **ეს. 58,10.** იხ. სამხარი.

**შუასამხრის, შუვასამხრის, შოვასამხრის** შუადღეზე: „იყო შენ ვითარცა ბრმაჲ შუასამხრის“ M, **II შჯ. 28,29;** „მარადის შოვასამხრის ვითარცა ბნელსა ივლტოდიან“ I, **ეს. 16,3;** „განვიდა... შუვასამხრის“ O, **III მფ. 20,15.** იხ. შუასამხარი.

**შუაღამე:** „(ცოლიერი) ვერცა შუაღამედ აღდგების გა-ლობად“ **მ. სწ. 121,4.**

**შუაღამეს, შუვაღამეს, შოვაღამეს** შუაღამეზე: „შუ-ვაღამეს ოდენ ღაღადებაჲ იყო“ DE, **მთ. 25,6;** „დაეცნენ იგინი... ვითარცა შოვაღამეს“ I, **ეს. 59,10.**

**შუბლ-ი** frons: „ჰბერის შუბლსა“ **ფიზ. II 63;** „შუბ-ლი იგი უშუერად-რე გამოუქმნიეს ჴელოვანთა მათ“ **ფლქტ. 150,36;** „შუბლი შენი რვალისაჲ (არს)“ I, **ეს. 48,4.**

**შუება** «ხარება», «განცხრომა», «მხიარულება», «მხია-რულ ყოფა», «ფუფუნება», «სუმა», «განშუება», «ჭამა», «ტაძრობა», «ლხუება»: „ვჭამოთ და ვიშუ-ებდეთ“ C, — „ვჭამოთ და ვიხარებდეთ“ DE, **ლ. 15,23;** „იწყეს შუებად“ C,—„იწყეს განცხრომად“ DE, **ლ. 15,24;** „იშუებდით ყოველსა ზედა“ G,—„მხია-რულ იყვენით ყოველთა ზედა“ M, **II შჯ. 12,7;** „იხა-რებდ და იშუებდ“ I, **გოდ. იერემ. 4,21;** „მაცხოვარებითა შენითა იშუებდეს ფრიად“ **ფს. 20,2;** „ქმნულსა ჴელთა შენთასა ვიშუებდეთ“ Ꮯ,—„ქმნულითა ჴელთა შენთაჲთა ვიხარებდე“ Ꮯ, **ფს. 91,5;** „რომელი იშუებდეს სიყრ-მითგან“ O, **იგ. სოლ. 29,21;** „იშუებდენ კეთილსა შინა სულნი თქუენნი“ O,—„განიშუეს კეთილთა შინა სულმან თქუენმან“ pb., **ეს. 55,2;** „იშუებდინ მოყუარებაჲ ჩუენი მისა მიმართ“ **განს. ი. 198,22;** „იშუებენ სარეცელთა მათთა ზედა“ O, **ამოს 6,4;** „იშუებნ გული“ O, **იგ. სოლ. 27,9;** „მსთუად იშუებდე ნაყოფთა მისთა“ O,—„მსწრაფლ სჭა-მო ნაყოფი მისი“ pb., **ზირ. 6,20;** „იშუებდეს შუებითა დიდითა“ pb.,—„ალხუეს შუებაჲ იგი მათი“ O, **III მფ. 1,40.** „**შუებად** და სიხარულად ჯერ-არს“ C, — „მხიარუ-ლებაჲ და სიხარული ჯერ-არს“ DE, **ლ. 15,32;** „სიყუარუ-ლი შუებათა შენთა“ M,—„სიყუარული ფუფუნებასა შინა შენსა“ O, **ქება 7,6;** „წარვწყმიდო მათგან ჴმაჲ შუე-ბისაჲ“ I, **იერემ. 25,10;** „იყო აბესალომ შუება დიდ მსგავსად ტაძრობისა მის სამეუფოჲსა“ O, **II მფ. 13, 27;** „ნუ-კუე დამძიმდენ გულნი თქუენნი შუებითა და მთრვალობითა“ **ლ. 21,34;** „მოვედ შენ... შუებად, რომელი მზა გიყო ხვალჵ“ O,—„მოვედინ იგი... სმასა მას, რომელი მეგულვების მე ხვალე ყოფად“ M, **ესთ. 5,4;** „უმჯობეს არს მისლვად სახლსა გლოვისასა, ვიდრელა მისლვად სახლსა შუე-ბისასა“ O, **ეკლ. 7,3;** „შუებანი და გემონი სოფლისანი სიკუდილსა შობენ“ **მ. სწ. 189,13.**

**შუებულ-ი** «მდიდარი», მხიარული, აზიზი: „შუე-ბულ ვიყავ სახლსა შინა ჩემსა“ O, **დან. 4,1;** „შუებულთა პური მოაკლდა“ O, **I მფ. 2,5;** „იყო იოაკიმ შუებულ (მდიდარ O) ფრიად“ I, **დან. 13,4;** „პოვა მან ერთი ვინმე ჭაბუკი... შუებული ჴორცითა“ **მ. სწ. 291,13.** იხ. გამო-შუება, განშუება, მიშუება, მოშუე, მოშუება, მშუებელი, სა-შუებელი, შეშუება.

**შუებულება** ფუფუნება: „არს სხუაჲ აღძრვაჲ ჴორცთაჲ ჭამადთაგან და სუმათა და სხჳსა მის შუებულებისა ჴორ-ციელისა“ **მ. ცხ. 129r;** „ნუ იყოფინ ჩემდა სიმდიდრე... ნუცა შუებულებაჲ“ **A—92,238.** იხ. შუებული.

**შუელა** შველა, შეწევნა: „ვერ შეუძლე შუელად მისა“ გამოჩ. ჯუარ. 240,14; „შუელად ალდგა ჯოჯიკ“ შუშ. VI 18. იხ. მეშუელი.

**შუელება** იხ. განშუელება.

**შუენება** ხდომა, შეფერება; დამშვენება: „ესრე შუენის ჩუენდა“ მთ. 3,15; „შენდა შუენის გალობაჲ“ Ꮯ.— „შენ გშუენის გალობაჲ“ Ⴂ, ფს. 64,2; „ვითარცა აშუნდეს მას“ O, ზირ. 30,30; „შენდა გშუენისა, „რაჲთამცა გმსახურებდეს კაცნი“ გ˜ი 264г; „შუენის დიდებაჲ უკუნითი უკუნისამდე“ შუშ. XX 9; „ვითარცა-იგი კაცსა მდიდარსა პურის თხოაჲ არა ჰშუენის“ მ. სწ. 159,9; „აშუენებნ ჟამობასა, დაატკბობნ გალობასა“ მ. სწ. 246,29. იხ. განშუენება, დაშუენება.

**შუენიერ-ი** «კეთილი», «პატიოსანი», ლამაზი, მშვენიერი: „შუენიერ იყო ფრიად“ O, დაბ. 12,14; „შუენიერ იყო იგი პირითა“ O, დაბ. 26,7; „მიჰრიდე თუალი შენი დედაკაცისაგან შუენიერისა“ O, ზირ. 9,8; „მოვიდა იოსებ არიმათიელი, შუენიერი (პატიოსანი C) მზრახვალი“ მრ. 15,43; „გამოჩენილ და შუენიერ არს დღესასწაული ესე“ ოქრ.-მარხ. და იონ. 100,5; „რაჲსა არა იმოთხავ შუენიერსა ამას ადგილსა?“ ფლქტ. 134,15; „ტაძრებსა შუენიერებსა იშენებდე“ M,—„სახლნი კეთილნი აღაშენნე“ G, II შჯ. 8,12; „ვიხილე ტარიგი იგი ქრისტჱსი შუენიერად“ შუშ. X 10; „რომელთა ჰნებავს სამოსლითა შუენიერითა სლვაჲ“ მრ. 12,38. იხ. შუენება; უშუენიერესი; შდრ. პირშუენიერი, ხატშუენიერი.

**შუენიერება** «სიკეთე», «სილამაზე»: „მეუფჱ ძალთაჲ საყუარელისაჲ, შუენიერებითა სახლისაჲთა განყოფად ნატყუენავისა“ Ⴂ,—„მეუფე ძალთაჲ საყუარელისაჲ, სიკეთე სახლისა შენისაჲ განყოფად ნატყუენავისა“ Ꮯ, ფს. 67,13; „შუენიერებაჲ პირისა მისისაჲ წარწყმდა“ იაკ. 1,11; „ცეცხლმან შეჭამა შუენიერებაჲ უდაბნოჲსაჲ“ იოვ. 1,20; „შუენიერებასა მას ბუნებისასა გჳთხრობდა“ ს. გაბ.-მოც. საჴს. 89,7; „შუენიერებაჲ სიკეთისა ჩემისაჲ დააბნელა“ შუშ. XVI 34; „ყოველი იგი უშუერი შეცვალოს შუენიერებად“ მ. სწ. 218,1. იხ. შუენიერი; შდრ. პირშუენიერება.

**შუენიერ-ყოფა** «განშუენება»: „რავდენ შუენიერ ხარ“ O,—„რაბამ განშუენდი“ M, ქება 7,6. იხ. ყოფა.

**შუვა, შოვა, შუა** «საშოვალ», შორის: „იყო კუალად ნავი იგი შუვა ოდენ ზღუასა მას“ DE,—„იყო ნავი საშოვალ ზღუასა“ C, მრ. 6,47; „იქმნა გული ჩემი ვითარცა ცჳლი დადნობილი შუვა მუცელსა ჩემსა“ Ꮯ,—„...შუა მუცელსა ჩემსა“ Ⴂ, ფს. 21,15; „რაჟამს მოვიდეს იგინი შუვა ქალაქსა“ O, იერემ. 41,7; „დადგა შუვა აბანოსა მას“ ფოკა 345г. იხ. დღეშუა; საშუალი.

**შუვა** (ზზ.) «შორის»: „წარმოდეგ შუვა“ C, — „წარმოდეგ აქა შორის“ DE, მრ. 3,3.

**შუვა** (თნდ.) «შორის»: „რომელნი იყვნენ შუვა მისა, განივლტოდედ“ C,—„რომელნი იყვნენ შორის მისა, განივლტოდედ“ DE, ლ. 21,21.

**შუვა** წელი: „ძლიერად დასცა შუვა ოდენ მისა“ მ. ცხ. 159г.

**შუვა** საშუალო: „შუვანი იგი არავის სთხოვდეს“ მ. ცხ. 370г.

**შუვა, შუა** მხეცის კბილი: „შუანი ლომთანი შეფქვნა უფალმან“ ფს. 57,7; „განამრავლებდეს სავაჭროთა შენთა შუვათაგან პილოჲსათა“ I,—„განამრავლებდეს სავაჭროსა შენსა რქათა და კბილთა სპილოსათა“ pb. ეზეკ. 27,15; „განმარინენ ჩუენ ბილწთა მათგან შუათა მჴეცისა განმრყუნელისათა“ რიფს. 174,10.

**შუვაგ-ი** «ტალავარი»: „შუვაგნი მათნი უდაბნოსა ზედა ყუდროდ“ მრთ. C, ოქრ.-მარხ. და იონ. 444,11; „ვიეთნიმე ტალავრებითა უდაბნოსა დაყუდებულ“ მრთ. S. ოქრ.-მარხ. და იონ. 101,14.

**შუვადღე** იხ. შუადღე.

**შუვაკედელ-ი, შუაკედელ-ი:** „შუაკედელი მის ზღუდისაჲ დაჴსნა“ ეფეს. 2,14; „არცა დაიჴსნების შუვაკედელი იგი თჳნიერ დაყუდებისა“ მ. ცხ. 74г. იხ. კედელი.

**შუვამდინარე:** „მწირობდეს პირველად შუვამდინარეს“ O, ივდ. 5,7; „იპოვა შუვამდინარეთა ოც წელ მონად“ იპ. რომ.-კურთხ. ისაკ და იაკ. 24,16. იხ. მდინარე.

**შუვასამხარ-ი** იხ. შუასამხარი.

**შუვასამხრის** იხ. შუასამხრის.

**შუვაღამეს** იხ. შუაღამეს.

**შუმინვა** ფშვინვა: „არა აქუს მათ შუმინვაჲ, რომლითამცა იყნოსეს ჰაერი ესე“ ბ. კეს.-ექუს. დღ. 97,3. იხ. მშუმინვიერი, მშჳნვიერი, საშუმინველი.

**შუნ[ება]** მოწონება, რგება: „(საქმე), რომელი არა აშუნდეს“ მ. ცხ. 180г; „მოიძიე ადგილი, რომელი გაშუნდეს მ. ცხ. 189г. იხ. დაშუნება, მოშუნება, შეშუნება.

**შურ-ი** «შურობა», «ბაძვა»: „სიყუარულსა არა ჰშურნ“ I კორ. 13,4; „ნუ გშურნ უკეთურთაჲ“ ფს. 36,1; „გშურდენ სულიერი იგი“ I კორ. 14,1; „გშურდენ მადლი იგი უფროჲსი“ Q,—„ჰბაძევდით მადლთა უფროჲსთა“ pb., კორ. 12,31; „შურდა შენთჳს გჳრგჳნი იგი მოღუაწეთაჲ შემოსად“ მ. სწ. 108,16. „შურით მისცეს იგი“DE,—„შურობით მიეცა იგი“ C, მთ. 27,18; „შურმან სახლისა შენისამან შემჭამოს მე“ ი. 2,17; „შური და ჴდომაჲ მიუთუალვენ კაცსა მრისხანებასა“ მ. ცხ. 278г; „შევიშურვე... სიონისათჳს შური დიდი“ O, ზაქ. 8,2; „შური იძიეთ მისგან“ I, იერემ. 50,15; „შური სიხენეშისაჲ დააბნელებს კეთილსა“ O, სიბრძ. სოლ. 4,12; „არა დაიდვა შური გულსა“ ფლქტ. 141,22; „რაჲთა... შურად და ბაძვად მოვიდოდით“ ი.-ე. 14,4; „ელმოდა და განილეოდა შურითა“ ი.-ე. 46,6. იხ. მოშურნე, მოშურნება, საშურელი, საშურვებელი, უშურველი.

**შურდლოსან-ი** «მეშურდულე»: „ესე კაცნი შურდლოსანნი ქვებითა თმისა მიმართ და არა დამცილებელნი“ G,—„ყოველნივე ესე მეშურდულენი, რომელნი ესროდეს ქვითა თმასა და არა შესცოდებდეს“ M, მსჯ. 20,16. იხ. შურდული.

**შურდულ-ი:** „ვინ შთადვის ქვაჲ შურდულსა“ O, იგ. სოლ. 26,8; „დაჰფლნენ ქვითა შურდულისაჲთა“ O,

ზაქ. 9,15; „უკუეთუ გესროდის შენ შურდულითა შეგინებულთა გულის-თქუმათაჲთა“ მ. ხწ. 13,15. იხ. მეშურდულე.

**შურება, შურვება, შურობა** შურის ქონება: „ეშურებოდეს იოსეფს“ საქ. მოც. 7,9; „ეშურებოდა რაქელ დასა თჳსსა“ O, დაბ. 30,1; „გეშურებიან თქუენ არა კეთილისათჳს“ გალატ. 4,17; „გაშურებ თქუენ ღმრთისა შურსა“ II კორ. 11,2; „კერპებითა მათითა აშურეს მათ“ ფს. 77,58. „კაც-ჰკლავთ და ეშურობთ“ იაკ. 4,2; „ვინ გეშურობდა თქუენ“ გალატ. 3,1; „რომელი შურობდეს თავსა თჳსსა“ ზირ. 16,6; „არა ვშურობდეთ ერთი-ერთსა“ მ. ხწ. 268,21. „იწყო... შურობაჲ მისა“ მ. ცხ. 278г; „შურობით მიეცა იგი“ C, მთ. 27,18.

**შურება თუალითა** «თუალძჳრ ქმნა»: „ფრიად ეშუროს თუალითა ძმასა თჳსსა“ G,—„თუალძჳრ იქმნეს იგი ძმისა თჳსისათჳს“ M, II შჯ. 28,54. იხ. შური; აღშურვება, შეშურვება.

**შურის-აღღება** შეშურვება: „შური აღიღეს ჰურიათა მათ“ საქ. მოც. 17,5. იხ. აღება.

**შურის-გება** «შურის-ძიება»: „იყო ვითარცა შურის-გებად იეუ სახლსა ზედა აქაბისსა“ M, II ნშტ. 22,8. „დღენი შურის-გებისანი არიან“ ლ. 21,22; „ჩემი არს შურის-გებაჲ და მე მივაგო“ ჰრომ. 12,19; „შურის-გებანი შენნი მოიწევიან“ O, მიქ. 7,4; „შური აღეღო მამულისა მის შურის-გებისაჲ“ მსკ. 25,15; „მრავლითა შურის-გებითა განსქდებოდეს“ თეკლა 92,28; „შურის-გებასა ეძიებდა“ M,—„შურის-ძიებასა ეძიებს“ G, მსჯ. 14,4. იხ. გება.

**შურის-მგებელ-ი** შურის მეძიებელი: „შორის მტერთა დაუტევა მან შურის-მგებელი“ O, ზირ. 30,6; „ღმერთი—მოშურნე და შურის-მგებელი უფალი გულის-წყრომით“ O, ნაუმ 1,2. იხ. მგებელი.

**შურის-მეძიებელ-ი** შურის მგებელი: „შურის-მეძიებელ არს ღმერთი ამათ ყოველთათჳს“ I თეს. 4,6; „განუვლინნა ახოვნად მათგანნივე ქრისტემან შურის-მეძიებელად ჰურიათა მიმართ“ ხ. გაბ.-მოც. საჯხ. 93,40. იხ. მეძიებელი.

**შურის-საგებელ-ი** შურის საძიებელი: „მიეც მაჴჳლი ჴელსა მისსა შურის-საგებელად უცხოთესლთა“ O, ივდ. 9,2. იხ. საგებელი.

**შურის-ძიება** «შურის-გება», შურის აღება: „შური ვიძიო მის ზედა“ O, ოვსე 4,9; „იძიე შური ჩუენი მათგან“ ფლპ. მოც. 4,37; „შური ვიძიო (მსგავსად) მამულისა ჩუეულებისა მის“ მსკ. 25,13. „შურის-ძიებასა ეძიებს“ G, — „შურის-გებასა ეძიებდა“ M, მსჯ. 14,4. იხ. ძიება.

**შურომა, შრომა** «დაშურომა», «ლუწა», კეთება, მუშაობა, ჯაფა; «ურვა», გარჯა: „რომელსა, თქუენ არა შუერით, (დაშუერით DE)“ C ი. 4,38; „ცუდად შურებიედ მაშენებელნი მისნი“ ფს. 126,1; „ამას ზედაცა მე ვშურები (ვილუწი Ղ)“ საქ. მოც. 24,16; „ვისთჳს-მე ვშურები“ O, ეკლ. 4,8; „არს, რომელი შურებინ და იჭირვინ და იწრაფინ“ O, ზირ. 11, 11; „დაუცხრომელად შურების ჴსნისათჳს სოფლისაჲსა“ ფლკტ. 134, 21; „საქმესა მას მისსა კნინ ჰშურე“ O, ზირ. 6,20; „შურებოდა იგი დღით და ღამით“ მ. ცხ. 114 г. „არცა ჩუენ დავივიწყეთ შრომაჲ ეგე შენი“ ანდ. ანატ. 2,328; „თჳსი სასყიდელი მოიღოს თჳსისაებრ შრომისა“ I კორ. 3,8; „სირცხჳლმან განკაფნა შრომანი მამათა ჩუენთანი“ I, იერემ. 3,24; „მოვიღოთ სასყიდელი შრომისაჲ“ რიფს, 169,28; „იხილა... შრომაჲ ჩუენი და ჭირვეულობაჲ ჩუენი“ G,—„მოხედნა... ურვასა და ჭირსა ჩუენსა“ M, II შჯ. 26,7; „(ვარი) შრომასა შინა სიყრმით ჩემითგან“ ფს. 87,16; „შრომათა მათ გამო დაუსივდეს ფერჴნი მისნი“ შუშ. XV 3. „შრომასა შემახუედრებს მე მარადის ქურივი ესე“ ლ. 18,5; „მრავალი შრომაჲ დაითმინა“ ი.-ე. 52,29. „თქუენ შრომილსა მათსა შემოხუედით“ ი. 4,38. იხ. დასაშრომელი, დაშრობა, დაშრომა, დაშურობა, დაშურომა, დაშრომითი, ვეცხლის-მშრომელი, თანამშრომელი, მაშრომებელი, მაშურალი, მოშრომება/მოშ(უ)რომა, მშრომელი, ნაშრომი, უშრომელად.

**შრომისა შემთხუევა** «დაშრობა»: „რაჲსა შრომასა შეამთხუევთ დედაკაცსა მაგას?“ DE,—„რაჲსათჳს დააშრობთ დედაკაცსა მაგას?“ C, მთ. 26,10; „შრომასა ნუვინ შემამთხუევს მე“ გალ. 6,17.

**შურტა** კარის მსახური, პოლიციელი, გვარდიელი: „შემოკრბეს მოძმენი მისნი და შურტანი ჴელმწიფისანი“ ლიმ. 36,23.

**შუქ-ი** სხივი: „გამოვიდა სარკუმელსა მისსა შუქი მზისა და მოერტყა წელთა მისთა“ ქ. ცხ. 29,10,

**შულლ-ი**: „მისითა გზითა დიდთა შულლთა შთავვარდი“ ი.-ე. 24,21.

**შულლიანობა**: „პირველითგანვე უძნდა შულლიანობაჲ და შფოთი“ ი.-ე. 23,34. იხ. შულლი.

**შუშპარ-ი**: „ნუ შუშპარნი დავადგინნეთ, ნუ ნესტჳთა და ფანდურითა“ Ath.—11,240г. იხ. პარი.

**შჳდ-ი** 7: „შჳდნი ძმანი იყვნეს“ მრ. 12,20. „**შჳდთავე** არა დაუტევეს მკჳდრი“ მრ. 12,22. იხ. მეშჳდე, ოცდაშჳდი.

**შჳდათას-ი** 7.000: II ნშტ. 15,11*. იხ. ათასი.

**შჳდას-ი** 700: II ნშტ. 15,11*.

**შჳდას ორმეოც-ი** 740: „აღესრულნეს შჳდას ორმეოცნი“ ვრდ. 90,11,

**შჳდპირად**: „ვითარცა სასანთლესა შჳდპირად სანთელნი აღნთებულ და გამოჩინებულ“ იპ. რომ.-კურთხ, ისაკ და იაკ. 4,3. იხ. პირად.

**შჳდეულ-ი** შვიდი დღე, კვირა: „შჳდნი შჳდეულნი სრულნი აღჰრიცხუნე თავისა შენისად“ G, II შჯ. 16,9; „ვიყავ გლოვასა შინა სამთა შჳდეულთა“ O, დან. 10 2; „წარჴდეს რაჲ სამნი შჳდეულნი“ მ. ცხ. 132г. იხ. შჳდი.

**შჳდგზის** შვიდჯერ: „შჳდგზის თაყუანის-სცა“ იპ. რომ.-კურთხ, ისაკ და იაკობ, 28,15. იხ. გზის.

---

* წყარო ფანქრითაა მიწერილი, ციტატისთვის ადგილია დატოვებული (რედ.).

**შჳდწილ** შჳიდგზის: „იყოს... ნათელი იგი მზისაჲ შჳდწილ დღესა მას“ I. ეს. 30,26; „მიუზღიან იგი შჳდწილ“ O, ზირ. 20,12. იხ. წილ.

**შჳდწილად** შჳიდგზის: „განწმედილი მიწით შჳდწილად“ ფს. 11,7; „არა მოიმკო შჳდწილად ძჳრი მისგან“ O, ზირ. 7,3. იხ. შჳდწილ.

**შჳდწლისა** შჳიდი წლისა: „მოიბ... ზუარაკი სხუაჲ შჳდწლისა“ M, მსჯ. 6,25. იხ. წლისა.

**შფოთ-ი** «ამბოხება», «ამბოხი», «აღძრვა», «ქლავილი», არეულობა: „რაჲთა არა შფოთი (ამბოხება C) იყოს“ მთ. 26,5; „უფროჲს-ღა შფოთი იქმნების“ DE.—„უფროჲსი ამბოხი იქმნებოდა“ C, მთ. 27,24; „შფოთისა ყოფასა ქალაქსა შინა ...შეგდებულ იყო საპყრობილესა“ DE, —„აღძრვისათჳს რაჲსმე ქალაქსა შინა... შეყენებულ იყო საპყრობილესა შინა“ C, ლ. 23,19; „იხილა შფოთი ფრიადი“ DE,—„იხილა ქლავილი ...ფრიადი“ C, მრ. 5,38. „აღივსო ყოველი ქალაქი შფოთითა“ საქ. მოც. 19,29; „შფოთსა იქმნ ქალაქსა შინა“ O, იგ. სოლ. 6,14; „სადა შური და ჴდომაჲ, მუნ არს შფოთი და ყოველი ჯერკუალი საქმჱ“ იაკ. 3,16; „რომელთა შფოთსა შინა კაცი ეკლა“ მრ. 15,7; „მჴედარნი შფოთით იყვნენ მთათა ზედა“ O, ნაუმ 2,4.

**შფოთსა ყოფა** «შფოთება»: „ვიდრე იგინი შფოთსა-ღა შინა იყვნეს“ M,—„ვიდრე-ღა შფოთებდეს“ G, მსჯ. 3,26. იხ. მეშფოთე, საშფოთებელი, უშფოთველი.

**შფოთება** მღელვარება, აღძრვა: „რად ცუდად შფოთებთ“ ანტ. დ. 24r.; „რომელნი იგი გაშფოთებენ თქუენ“ გალატ. 5,12; „მონაზონი ვინმე... შფოთებდა ერისკაცსა თანა“ მ. ცხ. 186r.; „ნუ შფოთებ სენაკსა შინა შენსა“ მ. ცხ. 18r. „კაცი მაგინებელი **შფოთებად** და ლალვად“ O, იგ. სოლ. 26,21; „ცხად არიან საქმენი ჴორცთანი: ...გულისწყრომანი, წვალებანი, შფოთებანი“ გალატ. 5,20; „გულისხმის-ყოფად ულმრთოთა უგუნურებაჲ, შფოთებაჲ და მიმოტაცებაჲ“ O, ეკლ. 7,26; „დააწყნარნა შფოთებანი კაცთანი“ მ. სწ. 69,27. იხ. შფოთი, შეშფოთება; შდრ. მაშფოთებელი.

**შფოთის-აღმძრველ-ი** «რომელი ჰყოფდა შფოთსა»: „რომელი ჰყოფდა შფოთსა ყოველთა მიმართ ჰურიათა“ Ꞇ,—„შფოთის-აღმძვრელი ყოველთა შორის ჰურიათა“ Ⴂ, საქ. მოც. 24,5. იხ. აღმძრველი.

**შფოთოან-ი** მღელვარე, მშფოთვარე: „შფოთოანად ჰამდეს“ მ. ცხ. 268v. იხ. შფოთი.

**შჩულ-ი** იხ. შჯული.

**შჭუმა** იხ. შეშჭუმა.

**შჯა** იხ. სჯა.

**შჯულ-ი, შჩულ-ი, რჩულ-ი, სჯულ-ი** კანონი, სარწმუნოება, «აღთქუმა», «მოძღურება», «საშჯელი», სამართალი; «შჯულვილი», «დამცნილი»: „შჯული იგი მოსეს მიერ მოეცა“ ი. 1,17; „ანუ არა მოსე მოგცა თქუენ შჯული?“ ი. 7,19; „ანუ არა აღმოგიკითხავს შჯულსა?“ მთ. 12,5; „მიიყვანეთ თქუენ ეგე და შჯულისაებრ თქუენისა განიკითხეთ“ ი. 18,31; „შჯულსა ვითარ წერილ არს“ ლ. 10,26; „ჭამდით მას ადგილსა წმიდასა, რამეთუ შჯულად იგი არს შენდა და შჯულად ძეთა შენთა“ O,—„ჭამეთ იგი ადგილსა წმიდასა, რამეთუ შჯულვილი არს და შჯულვილი ძეთა შენთათჳს“ G, ლევიტ. 10,13; „მეცნიერ იყო შჯულსა ღმრთისასა“ ფლკტ. 133,13; „იტყოდა... ყოფად წყალობისა მამათა ჩუენთა თანა, მოჴსენებად აღთქუმაჲ თჳსი წმიდაჲ“ C,—„...მოჴსენებად შჯულისა წმიდისა მისისა“ DE, ლ. 1,72; „ასწავებდეს დამარხვად შჯულისა (მოძღურებათა Ⴂ)“ საქ. მოც. 16,4; „შჯულსა (საშჯელსა Ꞇ) მისსა არა ინებეს სლვაჲ (სლვად Ꞇ)“ ფს. 77,10; „შჯულისაებრ მამათა თქუენთაჲსა ნუ ხუალთ“ O, ეზეკ. 20,18; „არა ვიცი ყოლად შჯული თქუენი“ იზტ. 120,2; „რჩულსა უფლისასა არს ნებაჲ მისი“ ფს. 1,2; „დაემორჩილენით რჩულსა (შჯულსა A) მეფისასა“ სზსტ. 125,3-1; „ვინაჲ ხარ და რომლისა რჩულისაჲ?“ ი. მოც. 57,23; „გარდაჰჴდა შჯულსა ჩემსა, რომელ დავდევ მათა მიმართ“ M,—„გარდაჰჴდა დამცნილსა, რომელი დავამცენ მათ“ G, ისუ ნ. 7,11. იხ. უშჯულო, უსჯულო, ურჩულო.

**[შჯულდება]**: „რომელი-იგი უმჯობესსა მას აღთქუმასა ზედა შჯულდებულ არს“ ჰებრ. 8,6. იხ. დება.

**შჯულვილ-ი** «რჩული», «შჯული», კანონი: „მითხრობად... ყოველთა შჯულვილთა“ G,—„ასწავებდენ... ყოველსა მას რჩულსა“ O, ლევიტ. 10,11; „ჭამდით მას ადგილსა წმიდასა, რამეთუ შჯულად იგი არს შენდა და შჯულად ძეთა შენთა“ O,—„ჭამეთ იგი ადგილსა წმიდასა, რამეთუ შჯულვილი არს და შჯულვილი ძეთა შენთათჳს“ G, ლევიტ. 10,13r. იხ. შჯული.

**შჯულიერ-ი, რჩულიერ-ი** კანონიერი: „შჯულიერითა კრებითა განეგოს“ საქ. მოც. 19,39; „შჯულიერი მოსაგრჱ ღმრთისა ცხოველისაჲ (ვარ)“ პავლე მოც. 52,17; „რამეთუ შენ შჯულიერ მყავ მე“ ფს. 118,102; „უკუეთუ არა შჯულიერად იღუწიდეს“ II ტიმ. 2,5. იხ. შჯული.

**შჯულიერება** სარწმუნოება, «შჯულვილი»: „შჯულიერებანი მისნი უცხოდ შეირაცხნეს“ O,—„შჯულვილნი მისნი უცხოდ შერაცხილ იქმნეს“ pb., ოვსე 8,12. იხ. შჯულიერი.

**შჯულისაგან-ი, რჩულისაგან-ი** კანონთა მცოდნე: „შჯულისაგანთა (რჩულისაგანთა C) ზრახვაჲ ღმრთისაჲ შეურაცხ-ყვეს“ ლ. 7,30. იხ. შჯული/რჩული.

**შჯულის(ა)-გარდამავალ-ი** სჯულის გამტეხი, კანონის დამრღვევი: „იმხილებით შჯულისაგან, ვითარცა გარდამავალნი შჯულისანი“ იაკ. 2,9. იხ. გარდამავალი.

**შჯულის(ა)-გარდასლვა** დანაშაულება: „სადა არა არს შჯული, მუნ არცა შჯულისა გარდასლვაჲ“ ჰრომ. 4,15. იხ. გარდასლვა.

**შჯულის(ა)-მდებელ-ი, რჩულის-მდებელ-ი** კანონმდებელი, სარწმუნოების წიგნთა კომენტატორი: „ერთი არს შჯულის(ა)-მდებელი და განმკითხველი“ იაკ. 4,12; „დაადგინე, უფალო, შჯულის-მდებელ მათ ზედა“ ფს. 9,21; „მორბიოდეს მისა... მოსე შჯულის-მდებელი, აბრაჰამ...“ კ. იერ.-აღდგ. 164,13; „მოვიდეს სჯულის-მდებელნი სიონით“ წწტყ. 103, იდ; „ჰკითხა ერთმან მან მათგანმან შჯულის-მდებელმან გამოცდით“ C, მთ. 22,35; „ყოველნი შჯულის-მდებელ ვართ და წიგნთა თარგმანებაჲ გუნებავს“ მ. სწ. 266,30. იხ. მდებელი.

**შჯულის-დება** კანონმდებლობა: „რომელი დავწერე შჯულის-დებად მათა“ O, გამოსლ. 24,12; „შჯულის-დებაჲ სოფლად შემოჴდა მოსჱს მიერ“ ბ. კეს.—40 თჳს 120,22. იხ. დება.

**შჯულის-მდებლობა** კანონმდებლობა: „რასა იტყჳ, რასა შჯულის-მდებლობ?“ A—92,701. იხ. მდებლობა.

**შჯულის-მეცნიერ-ი, რჩულის-მეცნიერ-ი** სარწმუნოების წიგნთა ან კანონთა მცოდნე და განმმარტებელი: „მი-ვინმე-უგო შჯულის-მეცნიერმან (რჩულის-მეცნიერმან C) და ჰრქუა მას“ **ლ. 11,45;** „რჩულის-მეცნიერი ვინმე აღდგა“ **ლ. 10,25.** იხ. მეცნიერი.

**შჯულის-მმარხველ-ი** კანონის ან სარწმუნოების დამცველი: „მრავალნი შჯულისა მმარხველთაგანნი იქცეოდეს მისა“ **წწტყ. 105** r'ე იხ. მმარხველი.

**შჯულის-მოყუარე:** „იყვენით უკუე შჯულის-მოყუარე და უცხოთ-მოყუარე“ **მ. ხწ. 91,11.** იხ. მოყუარე.

**შჯულის-მოძღუარ-ი, რჩულის-მოძღუარ-ი** კანონის ან სარწმუნოების მასწავლებელი; «ნომიკოსი»: „რომელსა სახელი ერქუა გამალიელ, შჯულის-მოძღუარი“ **საქ. მოც. 5,34;** „უნდა მათ, რაჲთამცა იყვნეს შჯულის-მოძღუარ“ **I ტიმ. 1,7;** „ჰრქუა რჩულის-მოძღუართა მათ“ **ლ. 14,3;** „ვაჲ თქუენდა, რჩულის-მოძღუარნო“ **ლ. 11,52;** „იყო ვინმე ჰურიაჲ შჯულის-მოძღუარი... სახელი ნომიკოსსა მას ერქუა ტროფონ“ **საკ. წიგ. II 84,34.** იხ. მოძღუარი.

**შჯულის-მწერალ-ი:** „ზინან შჯულის-მწერალი...ადრე წარმოგზავნენ“ **ტიტ. 3,13.** იხ. მწერალი.

## ჩ

ჩ ინ ქართული ანბნის 28-ე ასო, რიცხვითი მნიშვნელობა—1000.

**ჩ, ჩა, ჩან** იხ. ჩენა.

**ჩაბალახ-ი** ჩაფხუტი: „აზნაურად ჭჳრვილი ჯაჭჳთ ჩაბალახითურთ“ O, I **მფ. 17,5;** „ვახტანგ მეფესა შეექმნა ჩაბალახი ოქროჲსი და გამოესუა წინაჲთ მგელი და უკუანაჲთ ლომი“ **ქ. ცხ. 168, 18.**

**ჩავრდომა** იხ. შთავრდომა.

**ჩამიჩ-ი:** „გამოართუა მალაკი, რომელსა შინა იდვა ჩამიჩი“ **მ. ცხ. 307v.**

**ჩამოგდება:** „აჯობა ფარსმან, ჩამოაგდო და მოკლა“ **ქ. ცხ. 57,10.** იხ. გდება.

**ჩამოდგომილ-ი** ჩამოსული: „გზაჲ ზეცით ჩამოდგომილი“ **მ. ცხ. 380v.**

**ჩამოვრდომა** იხ. შთამოვრდომა.

**ჩამოკიდება:** „წარიყვანა ღჳნს [სუმბატ], ჩამოჰკიდა ძელსა და მოკუდა“ **ქ. ცხ. 217,6.** იხ. კიდება.

**ჩამოკუეთა:** „ბრძანა ...ჴელნი მისნი მჴართაგან ჩამოკუეთად“ H—341,12. იხ. კუეთა.

**ჩამოპება** იხ. შთამოპება.

**ჩამორთვა** იხ. შთამორთვა.

**ჩამორღუევა** ჩამოქცევა: „არმაზ და ზადენ [მთანი], რეცა თუ ჩამოირღუეს“ **ქ. ცხ. 112,2.** იხ. რღუევა.

**ჩამორჩობა:** „დაითმინა ჩამორჩობისა მიერი სიკუდილი“ **მ. ცხ. 300r;** „განვიდოდე... ჩამორჩობად თავისა“ **მ. ცხ. 397 v.** იხ. რჩობა.

**ჩამოსლვა** იხ. შთამოსლვა.

**ჩამოსუმა:** „ჩამომსუ ჴორსა ამისგან და ვითარცა ჩამოსუა, ვერ ეძლო ფერჴთა მათზედა დგომად“ Sin.—11, 114 v. იხ. [სუმა].

**ჩამოსხმულ-ი** «დასხივებული»: „ზურგნი მისნი რკინისა ჩამოსხმულისა“ pb.,—„ზურგის-ძუალი მისი რკინაჲ დასხივებული“ M, **იობ. 40,14.** იხ. სხმა.

**ჩამოტანა** ჩამოყვანა: „მრავალნი ფიჩოსანნი... ჩამოიტანნა“ **ი.-ე. 20,20.** იხ. ტანა.

**ჩამოღება** ჩამოტანა: „უკუეთუმცა ჩამოიღო ვინმე (მთოვარე), რომელსამცა ადგილსა დაეტია იგი?“ **ბ. კეს.-ექუს. დღ. 94,18.** იხ. ღება.

**ჩამოღმართ** იხ. შთამომართ.

**ჩამოყოლა** იხ. შთამოყოლა.

**ჩამოცვალება** ჩამოსვლა: „ნელიად ჩამოიცვალებდა ხარისხად თჳსად, მონაკუეთსა“ **ქ. ცხ. 114,3.** იხ. ცვალება.

**ჩამოცჳვნებულ-ი:** „ჭამის... თესლი ჩამოცჳვნებული“ **ქ. ცხ. 119,11.** იხ. ცჳვნება.

**ჩამრეც-ი** ჩაღმართი: „რაჟამს უხეთქნის ვინმე ადგილსა ჩამრეცსა... შთაგორდის“ **ბ. კეს.-ექუს. დღ. 124,15.** იხ. მრეცი.

**ჩამრეცობა** დაფერდება, დაქანება: „(ბურთჳ) სიმრგულითა მითცა და ადგილისა ჩამრეცობითა მძაფრიად შთაგორდის“ **ბ. კეს.-ექუს დღ. 124,16.** იხ. ჩამრეცი.

**ჩანგ-ი** ქნარი: „წინა უროკვიდეს და სტჳრითა და ჩანგებითა ქებასა შეასხმიდეს“ **ბალ. 124,20.** იხ. მეჩანგე.

**ჩარადოვან-ი:** „მკჳდრნიცა მის ადგილისანი... ჩარადოვანნი, პირ-მსივანნი და ღლემოკლედ ცხორებულნი“ **შუშ. XIV 25.**

**ჩასადგმელ-ი:** „მოიხუნა ხუთნი იგი სასუმელნი ...ჩასადგმელითურთ“ Sin.—11,394 v.

**ჩასლვა** იხ. შთასლვა.

**ჩასუმა** იხ. შთასუმა.

**ჩასხმა** ჩაღვრა: „ზოგჯერ გარე განთხევაჲ უბრძანის და ზოგჯერ საეროსა საჭმელსა თანა ჩასხმაჲ“ **ი.-ე. 40,27.** იხ. სხმა.

**ჩაფ-ი:** «სარწყული»: „მისცა რქისები ჴელსა ყოველთასა და სარწყულები ახლები“ G.—„მისცა ნესტჳ რქისა ჴელთა მათ ყოველთასა და ჩაფები ახლები“ O, **მსჯ. 7,16.**

**ჩაფლა** ქალამანი: „გინა თუ მოგუნი გინა თუ ჩაფლანი... იკონომოსისაგან ითხოვიან“ **ი.-ე. 44,26.**

**ჩაფლვა:** „აღიღო ასტამი და უხეთქნა მას თავსა და ჩაჰფლა“ **შუშ. VI 15.** იხ. ფლვა.

**ჩაფხუტ-ი, ჩაფხუთ-ი** ჩაბალახი; კუნკული: „ჩაფხუტი იგი ცხოვრებისაჲ დაიდგთ“ **ეფეს. 6,17;** „დაიდგას ჩაფხუთად საშჯელი შეუორგულებელი“ I, **სიბრძ. სოლ. 5,19;** „დაიდგა თავსა ვითარცა ჩაფხუტი“ I, **ეს. 59,17;** „ტანისსამოსი ახალი ნუმცა შეემოსების ჴორცთა შენთა, ვიდრე ჩაფხუტად უნდოდცა“ **მ. ცხ. 173v.**

**ჩაღმართ** იხ. შთამართ.

**ჩაჭრა** იხ. შთაჭრა.

**ჩაჴუ** ტოპრაკი: „აღიღეს კიდობანი იგი... და ტილოჲ იგი ჩ ა ჴ ჳ“ O, I მფ. 6,15.

**ჩელთ-ი**: „...ფარები და ჩ ე ლ თ ე ბ ი, და მოგადგინონ მცველი გარემო შენსა“ O, ეზეკ. 23,24.

**ჩემ-ი**: „რაჲ ძეს ჩ ე მ ი და შენი“ ლ. 8,28; „რამეთუ ისმინე ჩემი“ C, ი. 11,41; „დიდებაჲ ჩ ე მ ი არარაჲ არს“ ი. 8,54; „მეგობარმან ჩ ე მ მ ა ნ დაიძინა“ ი. 11,11; „მრავალთა ჰრქუან სულსა ჩ ე მ ს ა“ ფს. 3,3; „არღა აღსრულ ვარ მამისა ჩ ე მ ი-ს ა“ ი. 20,17; „სხუაცა ცხოვარ არიან ჩ ე მ ნ ი“ ი. 10,16; „ზოგი ნაყოფთა ჩ ე მ თ ა ჲ მივსცე გლახაკთა“ ლ. 19,8; „არა ხართ ცხოვართა ჩ ე მ თ ა გ ა ნ ნ ი“ C, ი. 10,26. იხ. საჩემოდ.

**ჩემება** საკუთრება, შენახვა, მიკუთვნება: „მამად თჳსა ი ჩ ე მ ე ბ დ ა ღმერთსა“ C, ი. 5,18; „უმეტესობაჲ იგი უ ჩ ე-მ ე უფალსა“ მრთ. S. კ. იერ.-ალდგ. 167,18; „დიდებასა და პატივსა ღმერთსა მ ი ა ჩ ე მ ე ბ დ ე ს, ხოლო შეურაცხებასა და სიმდაბლესა თავთა თჳსთა ი ჩ ე მ ე ბ დ ე ს“ მ. ხწ. 170,8; „საქ-მჱ არს შეტყუებული ცხოველთაჲ, **ჩემებული** სულსა“ გრ. ნოს.-კაც. აგებ. 176,9. იხ. გამოჩემება, განჩემება, მიჩემება.

**ჩემებრ-ი** ჩემნაირი: „არა ყოლადვე გეპოვოს ჩ ე მ ე ბ რ ი გა-მზრახი“ მ. ხწ. 157,6.

**ჩემთანა** ჩემთან მყოფი: „სიტყუასა ვეტყოდე ჩ ე მ თ ა ნ ა-ს ა მას“ საკ. წიგ. II 125,26. იხ. თანა.

**ჩენა** «ჩუენება», ნება: „რომელი მცირედ ჟამ ჩ ა ნ და მერმე განქარდის“ იაკ. 4,14; „თუალით ჩ ა ნ ნ კაცი“ O, ზირ. 19,26; „ჩ ა ს, რამე პილენძი არს“ ფლკტ.144,22; „ჩ ა ს, რამეთუ ესე იყოს მეფჱ“ O, III მფ. 22,32; „რომელნი-იგი გარეშე შუენიერ ჩ ა ნ“ C, მთ. 23,27; „რაჲთამცა უ ჩ ნ დ ე ს იგინი კაცთა მარხველად“ C,—„რაჲთა ე ჩ უ ე ნ ნ ე ნ კაცთა მმარხველად“ DE, მთ. 6,16; „არცა თავი ჩემი ღირს მ ი ჩ ნ-დ ა მისლვად შენდა“ ლ. 7,7; „შენ ნუ ბილწ გ ი ჩ ნ ს“ საქ. მოც. 11,9; „მძიმე გ ი ჩ ნ დ ა თხოვაჲ მეფისა მისგან“ O, I ეზ-რა 8,51; „ვითარ გ ი ჩ ს თქუენ“ C, — „ვითარ გ ნ ე ბ ა ვ ს თქუენ“ DE, მრ. 14,64; „ცთომით ვინმე მ ი ჩ, შენ, კაცო“ ფლკტ. 152,5; „რომელსა უ ჩ ნ დ ე ს მეგობარ ყოფად ამის სოფ-ლისა“ იაკ. 4,4. იხ. ა(ღ)ჩენა, ბოროტ(ის)-ჩენა, გამოჩენა, სათნო-ჩენა, წარმოჩენა.

**ჩეჩქუვა** იხ. დაჩეჩქლი.

**[ჩივილ-ი]** იხ. მჩივანი.

**ჩინება** «წოდება», წვევა: „მ ი ჩ ი ნ ნ ა ჩუენ ჩინებითა მით წმიდითა“ II ტიმ. 1,9; „პურად ვ ი ჩ ი ნ ე და მოვედ“ თომა მოც. 18,30; „მ ი ჩ ი ნ ნ ა ჩუენ ღმერთმან ხარებად მათა“ საქ. მოც. 16,10; „წინაჲსწარ გ ი ჩ ი ნ ნ ა ჩუენ შვილებად“ ეფეს. 1,5; „არა მოსრულ ვარ ჩ ი ნ ე ბ ა დ მართალთა“ C, — „არა მოვედ წ ო დ ე ბ ა დ მართალთა“ DE, მრ. 2,17; „მტკიცედ დეგ ჩ ი ნ ე ბ ა ს ა მას, რომელსაცა იჩინე“ ანდ.-ანატ. 208,5; „მრავალნი არიან ჩ ი ნ ე ბ უ ლ“ მთ. 22,14; „პავლე, ჩ ი ნ ე-ბ უ ლ ი მოციქული იესუ ქრისტესი“ I კორ. 1,1; „აზნაურებასა ჩ ი ნ ე ბ უ ლ ხართ“ გალატ. 5,13; „ხელეცა ჩ ი ნ ე ბ უ ლ ვარ“ O, ესთ. 5,12; „ეტყოდა ჩ ი ნ ე ბ უ ლ თ ა მათ იგავსა“ ლ. 14,7; „აზნაურნი და ჩ ი ნ ე ბ უ ლ ნ ი მჴედარნი მოწევნულ არიან“ ატმ. 96,9. იხ. გამოჩინება, განუჩინებელად, განნაჩინები, განჩინება, თანა-ჯერ(ის)-მჩინებელი, მჩინებელი, საჩინო, უჩინო, წარმოჩინება, წარჩინება, წარჩინებული; შდრ. ჩინებულება.

**ჩინებულება** წოდება: „იხილეთ-ღა ჩ ი ნ ე ბ უ ლ ე ბ ა ჲ ეგე თქუენი“ I კორ. 1,26. იხ. ჩინება.

**ჩმუნვა** შეხება: „არნ იგი მდებარე და ჩ მ უ ნ ა ვ ნ ჴელითა და ზრახავნ წარეულთა ჭირისა მისგან“ მ. ხწ. 140,1.

**ჩნდე** ჩხირი: „იყოს... ჩ ნ დ ე თუალთა თქუენთა და სა-ტყურც გუერდთა თქუენთა იყვნენ“ G, რიცხ. 33,55.

**ჩოროროდ-ი** ტეტრარქი, «ოთხთა სამთავროთა მთავა-რი» ან მთავარი ოთხთა სამთავროთაგანისა: „ესმა ჰეროდეს ჩ ო რ ო რ ო დ ს ა ჰამბავი იესუჲსი“ C,—„ესმა ჰერო-დეს ოთხთა სამთავროთა მთავარსა“ DE, მთ. 14,1.

**ჩოჴა** ჩოხა (საბერო სამოსელი): „შვილო, შეჰკერეა ჩ ო-ჴ ა ჲ იგი?.. ჰე, მამაო, შევკერე იგი და შევჰკაზმე“ მ. ცხ. 333v; „აღაშენის ანუ ჩ ო ჴ ი თ ა ანუ საბეჭურითა“ ი.-ე. 36,24; „გამოიღო თჳსი ხუასტაკი და ჩაიცუნა ჩ ო ჴ ა ნ ი ლიპარიტ“ ქ. ცხ. 228 6.

**ჩრდილ-ი, ჩრდილო** «აჩრდილი», «გრილი», ჩრდილია-ნი; «ზ ე შთამო»: „ჩ რ დ ი ლ ს ა (ა ჩ რ დ ი ლ ს ა M) მთათა-სა ხედავ შენ, ვითარცა კაცთა“ G, მსჯ. 9,36; „ჩ რ დ ი ლ ო არს სახლი ესე შენი, აპოლონ“ ფლკტ. 144,29; „დაფარნა მთა-ნი ჩ რ დ ი ლ მ ა ნ (გ რ ი ლ მ ა ნ C) მისმან“ ფს. 79,11; „მო-ვიდეს წმიდაჲ იგი მთისაგან ჩ რ დ ი ლ ო ჲ თ მაღნარით“ I, ამბ. 3,3; „ადგილი ესე ჩ რ დ ი ლ ო არს“ მსკ. 35,9; „მოწესე-ობდეს მთათა სამე ჩ რ დ ი ლ ო ჲ ს ა თ ა“ ოსკ. 10,9; „ქარი ჩ რ დ ი ლ ო ჲ ს ა აღადგენს ღრუბელსა“ pb.,—„ქარმან ზ ე-შ თ ა მ ო მ ა ნ აღადგინის ღრუბელი“ O, იგ. სოლ. 25,25. იხ. სიჩრდილე, სიჩრდო.

**ჩრდილო** ჩრდილოეთი: „ჩ რ დ ი ლ ო ჲ და ბღუარი შენ შე-ჰქმენ“ ფს. 88,13; „ივლტოდეთ ქუეყანისაგან ჩ რ დ ი ლ ო ჲ-ს ა“ O, ზაქ. 2,6; „ჩ რ დ ი ლ ო ჲ [თ] მოვიდენ გამრყუნელნი მისნი“ I, იერემ. 51,48; „რომელი ჰხედვიდა ჩ რ დ ი ლ ო დ“ საქ. მოც. 27,12; „ჩ რ დ ი ლ ო ჲ ს ა ნ ი იგი განვდევნნე თქუენგან“ O, იოვ. 2,20; „პოვეს სახლკაცი ერთი ჩ რ დ ი-ლ ო ჲ თ კერძო“ შუშ. IX 23. „მოვიდოდიან... ჩ რ დ ი-ლ ო ჲ თ და სამხრით“ ლ. 13,29.

**ჩრდილოვან-ი** ჩრდილის მქონე, მაჩრდილებელი: „იხი-ლეს მათ ...ყოველი ხე ჩ რ დ ი ლ ო ვ ა ნ ი“ I, ეზეკ. 20,28; „შეჰგავს მონაზონსა, რაჲთა არა მოცალე იყოს... ტალავარ-თათჳს და ჩ რ დ ი ლ ო ვ ა ნ თ ა“ მ. ცხ. 79 r. იხ. ჩრდილი.

**ჩუგლუგ-ი** რკინის კომბალი: „ოდეს უხეთქნიან ჩ უ გ ლ უ-გ ე ბ ი იგი საჭურველსა ზედა მათსა“ ქ. ცხ. 44,16.

**ჩუდკეც-ი, ჩოდკეც-ი, ჩოტკეც-ი** სამოსელი, წამო-სასხამი, ბინიში: „მოეჰკუეთე (ფრთე) ჩ ო დ კ ე ც ს ა შენსა“ O, I მფ. 24,12; „შეიმოსე ჩ უ დ კ ე ც ი (ჩ ო ტ კ ე ც ი I) სი-მართლისაგან ღმრთისა“ O, ბარუქ. 5,2.

**[ჩუევა]** იხ. დაჩუევა, უჩუეველი, შეჩუევა.

**ჩუენ** ჩვენ: „ვითარცა ჩ უ ე ნ მიუტევებთ თანამდებთა ჩუენთა“ მთ. 6,12; „მრავალ ვართ ჩ უ ე ნ“ C, მრ. 53,9; „იჳსენ თავი შენი და ჩ უ ე ნ ც ა“ ლ. 23,39; „მოვიდეთ ჩ უ ე ნ ც ა შენ თანა“ ი. 21,3; „ჩ უ ე ნ ყოველივე დაუტევეთ“ მთ. 19,27; „ჩ უ ე ნ არა ვპოვოთ იგი“ ი. 7,35; „ჩ უ ე ნ ც ა მიუტეოთ თანამდებთა ჩუენთა“ C, მთ. 6,12; „მომეც ჩ უ ე ნ დღეს“ მთ. 6,11; „დანი მისნი არა ყოველნი ჩ უ ე ნ შორის არიან“ მთ. 19,56; „ჩ უ ე ნ-ც ა მაგინებ“ ლ. 11,45; „მოსრულ ხარ წარწყმედად ჩ უ ე ნ-დ ა“ მრ. 1,24; „ჩ უ ე ნ დ ა მომართ იტყჳ იგავსა ამას“

ლ. 12,41; „რომელ ჩუენ თანა არა ვალს“ C, მრ. 9,38; „წყალობა ყავ ჩუენთჳს“ მრ. 9,22.

**ჩუენ-ი:** „რაჲ არს ჩუენი და შენი?“ მრ. 1,24; „მამაჲ ჩუენი აბრაამი არს“ C, ი. 8,39; „ლაზარე, მეგობარმან ჩუენმან, დაიძინა“ C, ი. 11,11; „მთხრებლ დიდ არს შორის ჩუენსა და თქუენსა“ C, ლ. 16,26; „უდიდეს ხარ მამისა ჩუენისა აბრაამისა“ C, ი. 8,53; „მამანი იგი ჩუენნი მთასა ამას ზედა თაყუანის-სცემდეს“ ი. 4,20; „მიუთხრათ მომავლინებელთა მათ ჩუენთა“ ი. 1,22. იხ. ჩუენ.

**ჩუენება** «გამოცხადება», «სწავება», «ოცება», ჩვენება, მოჩვენება, ხილვა, ზმანება, «ნაძილევი», სიზმარი: „ეჩუენნეს მათ მოსე და ელია“ მთ. 17,3; „აჩუენებდა მოძღურებასა თჳსსა“ არსტ. 63,17; „ალაგთა ზედა ეჩუენების მათ კეთილ შესაწყნარებელად“ pb.—„ალაგთა მათთა ეოცების მათ მჴიარულებად“ O, სიბრძ. სოლ. 6,17; „ვინ გიჩუენა თქუენ?“ DE—„ვინ გასწავა თქუენ?“ C, ლ. 3,7; „აჩუენე მას მარხვისა იგი პირი“ მრთ. C, ოქრ.-მარხ. და იონ; „სამთა ჟამთა წელიწდისათა ეჩუენოს ყოველი წულებრი შენი“ G, II შჯ. 16,16; „აჩუენა ამით, ვითარმედ შენი მსახური არს“ O, სიბრძ. სოლ. 18,21; „ეჩუენნეს ეპისკოპოსსა მას ქალაქისასა“ B.—„მერმე შემდგომად სამისა დღისა გამოეცხადნეს ეპისკოპოზსა მის ქალაქისასა“ A, ხბსტ. 142,25; „მიჩუენე ჩუენ მამაჲ შენი“ ი. 14,8. „მოხუცებულთა თქუენთა **ჩუენებით** განეცხადოს“ საქ. მოც. 2,17; „იხილა ჩუენებაჲ სხუაჲ“ O, დაბ. 37,9; „კაცი უთხრობდა ჩუენებასა“ M,—„კაცი მთხრობელი მოყუსისა თჳსაჲ ნაძილევსა“ G, მსჯ. 7,13; „უცნებაჲ ჩუენებათაჲ ბოროტი შეაძრწუნებდა მათ“ O, სიბრ. სოლ. 18,17; „მეჩუენა მე ჩუენებაჲ“ I, იერემ. 23,25; „მოიღეს ბრძანებაჲ ჩუენებით“ მთ. 2,12; „ვიხილე ჩუენებასა ღამისასა“ O, ზაქ. 1,8; „მრავალი ჭირი შემხუდა მე დღეს ჩუენებით მაგისთჳს“ მთ. 27,19; „ჰრცხუენოდის, რომელნი ჰხედვიდეს ჩუენებასა“ O, მიქ. 3,7. იხ. თითის-საჩუენებელი, მაჩუენებელი, მაჩუენებლობა, მოჩუენება, საჩუენებელი, შეჩუენება.

**ჩუენების-მხილველ-ი** «ზმანებული სიზმრისაჲ», სიზმრის მნახველი: „აჰა ჩუენების-მხილველი იგი მოვალს“ O, დაბ. 37,19; „უკუეთუ აღ-ვინმე-დგეს შენ შორის წინაწარმეტყუელი ანუ ჩუენების-მხილველი“ M,—„აღთუ-დგეს შენ შორის წინაწარმეტყუელი ანუ ზმანებული სიზმრისაჲ“ G, II შჯ. 13,1. იხ. მხილველი.

**ჩუეულ-ი:** „ვითარცა ჩუეულ იყვნეს დღესასწაულსა მას“ ლ. 2,42; „ჩუეულ ვართ ჩუენ ესრე ყოფად“ ანდ.-ანატ. 229,3; „ვითარცა ჩუეულ იყო პავლე“ საქ. მოც. 17,2; „საქმესა, რომელსა ჩუეულ ვართ მრავლით წლითგან, მცირედსა ჟამსა ვერ შემძლებელ ვართ ქცევად მისა“ მ. სწ. 42,16.

**ჩუეულება** ჩვეულება, სჯული, წესი: „რომელსა წუსწუთ ჩუეულებაჲ აქუნდა შემთხუევად მისა“ ანტ. დ. 19r; „წარვიდა, ვითარცა ჩუეულებაჲ აქუნდა“ ლ. 22,39; „ეგევითარი ჩუეულებაჲ არა გუაქუს“ I კორ. 11,16; „მეცნიერ ხარ შენ ყოველსა მას ჰურიათა ჩუეულებასა“ საქ. მოც. 26,3; „ჩუეულებასა დედათასა ვარ“ O, დაბ. 31,35; „ბუნებამან ჩუეულებისამან გაიძულოს შენ ლოცვად“ მ. სწ. 159,26; „ვითარცა აქუნდა ჩუეულებაჲ“ ი.-ე. 48,18. იხ. ჩუეული.

**ჩუკენ-ი** «ლბილი», ჯაბანი, გულდედალი, მხდალი: „სიტყუა კუდკუეთილ ჩუკენი“ O.—„სიტყუანი მლიქნელისა ლბილ“ pb., იგ. სოლ. 26,22; „არცა ჩუკენთა სასუფეველი ღმრთისაჲ არა დაიმკჳდრონ“ I კორ. 6,10; „ჩუკენად დააბნიის შიშისაგან საჭურველი თჳსი“ მ. სწ. 108,20; „სხუაჲ არს სიზმარი ქველთაჲ და სხუაჲ არს ჩუკენთაჲ“ გრ. ნოს.-კაც. აგებ. 174,9. იხ. სიჩუკნე.

**ჩურჩნა** ჩურჩული: „ჩურჩნიდეს რასმე ურთიერთას მონანი იგი“ O, II მფ. 12,19. იხ. დაჩურჩნა.

**ჩურჩურება** «ჩურჩუნვა», შელოცვა: „უკუეთუ სცეს გუელმან არა ჩურჩურებით და არა არს ნამეტავ მსახრვალისა“ O.—„უკუეთუ უკბინოს გუელმან არ ჩურჩუნვით და არა არს ნაკლულევანება მსახრველისა“ pb., ეკლ. 10,11.

**ჩჳლ-ი** იხ. ჩჩჳლი.

**ჩქუეფა** ღელვა, ხეთქება, წყდომა: „რომელსა თანა დამკჳდრებულ არს შიში ღმრთისაჲ, არა ჩქუეფნ იგი გულისსიტყჳთა აქა და იქი და არცა იცვალებინ ადგილითი-ადგილად“ მ. სწ. 234,13; „ჩქუეფდა გონებაჲ ჩემი“ H—841,792. იხ. მიმოჩქუეფა, მჩქუეფრ.

**ჩქუეფება** ხეთქება: „დაბრმა და ეჩქუეფებოდა იგი კედელთა სახლისათა“ ხაკ. წიგ. II 26,38; „დღისი რად არა შემიპყართ, და ბნელსა ეჩქუეფებით?“ Ath.—11,84v. იხ. ჩქუეფა.

**ჩქურ-ი:** „არღა მიწევნულ იყო ბჭეთა ტაძრისათა, გამოესმა ჴმაჲ სიცილისაჲ ჩქურთა მათ მღდელთაჲ“ Ath.—11,88v.

**ჩქურება** ბოდვა, როტვა, სიჩურჩუტე: „უკუეთუმცა გარდასრულ იყავ დღეთა, ვთქუმცა, ვითარმედ ჩქურებად აქციე“ ფოკა 342 r. იხ. ჩქური.

**[ჩჩუ-]** იხ. დაჩჩუ-, მოჩჩუ(ება).

**ჩჩჳლ-ი, ჩჳლ-ი** თოთო, ლბილი, ჩვილი ბავშვი, «ნინველი», «ნუკეული»: „ფუფუნეულ და ჩჩჳლ იყვნენ თხრობასა“ ფს. 91,15; „რომელნი ჩჩჳლითა მოსილ არიან“ მთ. 11,8; „გამოუცხადე ესე ჩჩჳლთა“ მთ. 11,25; „პირითა ყრმათა ჩჩჳლთა მწოვართაჲთა დაემტკიცოს ქებაჲ მტერთა შენთათჳს“ ფს. 8,3; „ჩჩჳლნი მათნი ქუე დაახეთქნენ“ ნაუმ 3,10; „გამოუცხადე ესე ჩჩჳლთა ყრმათა“ ლ. 10,21; „არავინ დაშთა სახლსა მას შინა მოხუცებულითგან ვიდრე ჩჩჳლამდე“ ფლპ. მოც. 4,28; „მოიბა ჴბოჲ ჩჩჳლი“ O, დაბ. 18,7; „იქმნეს ჴორცნი მისნი, ვითარცა ყრმისა ჩჩჳლისანი“ O, IV მფ. 5,14; „ახლონდელი ყრმაჲ არს ჩჩჳლი“ ფლკტ. 154,1. „წყურილითა ჩჩჳლთაჲთა იძიეს პური“ pb.—„ნინველნი ითხოვდეს პურსა“ O, გოდ. იერემ. 4,4; „ჩჩჳლი შენშორის და ფუფუნეული ფრიად ეშურის თუალითა ძმასა თჳსსა“ G,—„რომელი-იგი ნუკეული და ფრიად ფუფუნეულ იყოს... შენ შორის, თუალძჳრ იქმნეს იგი ძმისა თჳსისათჳს“ M, II შჯ. 28,54. იხ. გულჩჩჳლი, სიჩჩო, სიჩჩჳლე.

**[ჩჩჳლება]** ჩუყება. იხ. ალჩჩჳლება.

**ჩხერა** იხ. დაჩხერილი.

**ჩხვლეტა** იხ. საჩხვლეტელი.

**[ჩხიბვა]** იხ. მჩხიბავი.

**ჩხიკუ:** „ესე სიტყუაჲ მსგავს არს ჟღავილსა მყუართასა და ჩხიკუთასა“ გრ. ნოს.-კაც. აგებ. 215,8.

**ჩხირი** შეშა, ფიჩხი: „იხილა ქურივი, ჩხირთა მკრებალი“ **ოქრ.-პეტრე და ელია 310.**

**ჩხრეკა:** „შემინდვეთ, წმიდანო ღმრთისანო, უცბად ჩხრეკისათჳს, არაჲს თუ მწერალი ვიყავ“ **Sin.—11,360r.**

**ჩხუეპა** ჩხვლეტა: „გჩხუეპდეს თქუენ (ფუტკარნი)“ **M, II შჯ. 1,44.** იხ. დაჩხუეპა.

**ჩხუერა** იხ. დაჩხუერული.

# ც

**ცან** ქართული ანბნის 29-ე ასო, რიცხვითი მნიშვნელობა—2000.

**ც-** იხ. ცნობა, ცოდნა.

**-ცა** ც: „რომელმანცა განსცა იგი“ **მთ. 10,4;** „იგიცა აკურთხა“ **მრ. 8,7;** „ეხილვა-ცა მრავალი სასწაული“ **C, ი. 4,45;** „მრავალნი იტყოდეს-ცა, ვითარმედ მოკუდა“ **DE, მრ. 9,26;** „სადაცა აღზრდილ იყო“ **ლ. 4,16.**

**ცა** ზეცა: „კსინავს მწუხარედ ცაჲ“ **მთ. 16,3;** „ცაჲ და ქუეყანაჲ წარჴდენ“ **მრ. 13,31;** „აღიხილა ცად“ **C, მრ. 6,41;** „განეხუნეს ცანი“ **მთ. 3,16;** „რომელი დამკჳდრებულ არს ცათა შინა“ **ფს. 2,4;** „ცანი და ცანი ცათანი ვერ შემძლებელ არიან“ **O, III მფ. 8,27;** „მოგეცინ შენ ღმერთმან ცუარისაგან ცისაჲსა და სიპოხისაგან ქუეყანისაჲსა“ **იპ. რომ.-კურთხ. ისაკ და იაკობ. 24,9;** „მან ღმერთი ცათაჲ და ქუეყანისაჲ აღიარა“ **შუშ. IV 24.** იხ. ზეცისაგანი.

**ცად**

**ცადება** მიტევება, «მოშუება», «მიშუება», მოთმენა, ნების მიცემა: „მაცადე და აღმოგიღო წუელი ეგე“ **მთ. 7,4;** „მაცადე მე, მოვსრა ერი ესე“ **G,** — „მომიშუ (მიმიშუ pb.), რაჲთა მოვსრნე იგინი“ **M, II შჯ. 9,14;** „აცადეთ მცირედ, რაჲთა განისუენოს“ **მრკ. 247;** „მაცადეთ მე ხან ერთ“ **სნდ. 6,7;** „მაცადეთ მე სამ თთუე თდენ“ **ანდ.-ანტ. 230,14;** „აცადონ ღუარძლი იგი თანა-აღორძინებად იფქლსა“ **მ. სწ. 68,15.** იხ. დაუცადებელად, დაცადება.

**ცავ** იხ. ცვა.

**ცალ-** იხ. ცლა.

**[ცალება]** იხ. მოცალება.

**ცალება** დაცლა, «ცლა»: „არცაღა ბურისა ჭამად აცალებდეს“ **DE,**—„ვერცა პურის-ჭამად ჰცალნ“ **C, მრ. 6,31.** „მოიღო ჟამი ცალებისაჲ ტაძარსა მას დედისა კერპთაჲსა და ცეცხლი აღუდვა“ **Q—240,107.** იხ. მოცალე, მოცალება, მოცალეობა, უცალო.

**ცალთუალ-ი** ერთთვალა: „უკუეთუ სამე დახუდეს ცალთუალ“ **მ. ცხ. 245v.** იხ. თუალი.

**ცალიერ-ი** ცარიელი; «ცუდი», «ჴელცუდი», ხელცარიელი: „შემოიყვანა კაცი ამას სოფელსა, ცალიერი საჭურველთაგან ბუნებითთა“ **გრ. ნოს.-კაც. აგებ. 152,6;** „არა უკმოვიქცეთ მიერ ცალიერნი“ **მ. სწ. 143,21;** „სცეს, ტანჯეს და წარავლინეს იგი ცალიერი“ **ლ. 20,10;** „წარავლინეს იგი ცალიერი (ცუდი C)“ **DE, მრ. 12,3;** „ჯურღმული იგი ცალიერ იყო და წყალი არა დგა“ **O, დაბ. 37,24;** „არა განავლინო იგი ცალიერი“ **G,** — „არა გამოავლინო იგი შენგან ჴელცუდად“ **M, II შჯ. 15,13;** „ნუ შეხუალ ცალიერი დედამთილისა შენისა“ **M, რუთ 3,17;** „არა ეჩუენნეთ წინაშე უფლისა შენისა ცალიერად“ **G,**—„არა ეჩუენო შენ პირსა უფლისა ღმრთისა ჴელცუდად“ **pb., II შჯ. 16,16.** იხ. დაცალიერება, ჴელცალიერად.

**ცალიერება** «მოცალება», «უქმება», მოცლილობა, დაცალება: „სიბრძნჱ მწიგნობრებისაჲ თავისუფლებასა ცალიერებისასა არს“ **O,** — „სიბრძნე მწიგნობრისა კეთილ ჟამსა შინა მოცალებისასა“ **pb., ზირ. 38,25;** „მრავალნი არიან უკეთურებანი იგი, რომელ ასწავნა ცალიერებამან“ **O,**—„მრავალი უკეთურება ასწავა უქმებამან“ **pb., ზირ. 30,29;** „მოიღო ჟამი ცალიერებისაჲ“ **თ˝ე 556;** „ცალიერებაჲ მიეც ამას, რაჲთა ცეცხლითა დაწუას ტაძარი იგი“ **Q—240,110.** იხ. ცალიერი, წარმოცალიერება.

**ცალიერ-ყოფა** «დაცუდება»: „სულთა წყურიელთა ცალიერ-ყოფად“ **pb.,**—„სულთა წყურიელთა დაცუდებად“ **O, ეს. 32,6.**

**ცალკაკა** «ერთკაკა»: „რომლისა თანა იყოს მის თანა მღიერი ძნელი, ანუ მეფხანი, ანუ ცალკაკაჲ“ **G,** — „რომლისა იყოს სიმღიერე ბოროტი, გინა მეფხანი, ანუ ერთკაკა“ **pb., ლევიტ. 21,20.** იხ. კაკა.

**ცალჴელ-ი:** „ცალჴელსა თაყუანის-ვსცე“ **H-341,121.** იხ. ჴელი.

**ცანდალ-ი** სანდალი, ფეხსაცმელი: „და თჳთ შეიმოსა ტყავი თხისაჲ და ცანდალნი“ **იზტ. 118,23;** „შეუქმნან მას ცანდალნი რკინისანი“ **გ˝ი 261v.**

**ცარც-ი** gypsum: „მოგუართუეს ჩუენ ევლოგიაჲ ალექსანდრიაჲთ თჳთო საწყაული ზეთი ჭურჭლითა, დაგოზილი ცარცითა“ **მ. ცხ. 109v.**

**ცაცხუ:** populus alba: „ძელი იგი სართჲ, გინა თუ ცაცხჳ, მუხაჲ ანუ თელაჲ“ **I, ეს. 44,14.**

**ცბა** «ბორგა» გაგიჟება, გადარევა: „ეშმაკეულ არს და ცბის“ **DE,** — „ეშმაკი არს მის თანა და ბორგის“ **C, ი. 10,20;** „იხარებდ, რაჲ ცბიედ, ანუ წინაწარმეტყუელებედ ნაცილსა“ **O, სიბრძ. სოლ. 14,28;** „მოვლენან ჟამნი, რაჲთა ცბოდიან კაცნი“ **მ. ცხ. 282r.** იხ. მცბიერი, მცბიერება, სიცბილი.

**ცბუნება** იხ. შეცბუნება.

**[ცდა]** გამოცდა, ცთუნება. იხ. გამომცდელი, გამოცდა, განმცდელი, განცდა, განსაცდელი.

**[ცდა]** ხოცვა, ლევა, ფხვრა.

**ცდა** მცდელობა, გარჯა: „მრავალგზის ეცადოს“ **მ. ცხ. 57r;** „კუალადცა ეცადენინ“ **მ. ცხ. 57r.**

**[ცდა]** დანახვა, სინჯვა. იხ. განცდა (-ილი).

**ცებ-** იხ. უცები.

**ცელ-ი:** „ვიხილე: აჰა ესერა ცელი აღფრინებული“ **O, ზაქ. 5,1.**

**ცემა** «დაცემა», «ხეთქნება», «განწონა», რტყმა; კვრა, დასობა, დაკოდვა; მიცემა; კვეთება: „მეყსეულად სცა მას ანგელოზმან უფლისამან“ **Ꞁ,**—„მუნქუესვე დასცა მას ანგელოზმან უფლისამან“ **Ꞇ, საქ. მოც. 12,23;** „რაჲსა მცემ მე?“ **ი. 18,23;** „რომელმან სცეს მამასა თჳსსა და დედასა თჳსსა,

**ძაღლის-მწერ-ი** musca canina: „მიავლინა მათა ძაღლის-მწერი“ **ფს. 77,45.** იხ. მწერი.

**ძაძა** «ფიჩჳ», «თალია», ტომარი, უხეში ქსოვილი თხის მატყლისა: „ყოველსა, რომელსა შთავარდეს მკუდარი ამათგანი, არაწმიდა იყოს: ყოველსავე ჭურჭერსა ძელისასა... გინა ძაძასა“ O.—„ყოველსა, რომელსაცა ზედა დაეცეს მათგანი, მო-რაჲ-მკუდარ იყვნენ იგინი, არაწმიდა იყოს ყოვლისაგან ჭურჭლისა ძელისა... ანუ ფიჩჳსა“ G, **ლევიტ. 11,32;** „მოიხუნეს ძაძანი ძუელნი მჴართა მათთა ზედა“ G, **ისუ ნ. 9,4;** „შთაიცუეს ძაძაჲ და გარდაისხეს ნაცარი თავსა თჳსსა“ I, **ნეემ. 9,1;** „განიძარცუე ძაძაჲ ეგე წელთაგან შენთა“ O, **ეს. 20,2;** „შეირტყთ წელთა თქუენთა ძაძაჲ“ **ეს. 32,11;** „ნუ დღეს ძაძითა და ხვალე სამოსლითა ჩჩჳლითა“ **S—97,5v.** „რაჟამს დამმალე მე ძაძასა ქუეშე სამატყლესა“ **ვარ. 821;** „ძაძითა ნაცარსა ზედა მსხდომარეთა შეინანეს“ **მთ. 11,21;** „ერთი ოდენ თალიაჲ იფქლისაჲ (რომელ არს ძაძაჲ) უქმნით მას წელიწადსა შინა“ **მ. ცხ. 108r;** „იპოვნეს იგინი, ძაძანი სავსენი იფქლითა“ **მ. ცხ. 223v;** „მივეც ერთი ძაძაჲ პური“ **Ath.—12,114r;** „უბრძანა ძაძაჲ კანაფისაჲ მოღებად და შთასუა იგი მას შინა და დაჰბეჭდა ბრპენითა“ **H—341,775.**

**ძაძაშთაცუმულ-ი** ძაძით მოსილი: „წარავლინნა... ძაძაშთაცუმულნი“ O, **IV მფ. 19,2;** „ყოველნივე ერთბამად ძაძაშთაცუმულ და ნაცარ თავსა გარდასხმულ იქმნებოდეს“ **ი. ოქრ.-მარხ. და იონ. 107,38.** იხ. შთაცუმული.

**[ძახვა]** შერთვა. **ძახილ-ი** «შესთული»: „მოიღოს... ძოწეული ძახილი“ G,—„აღიღოს... შესთული მეწამული“ **pb., ლევიტ. 14,51;** „ესე არს შესაწირავი... მეწამული მრჩობლი და ბისონი ძახილი“ O, **გამოსლ. 25,4.** იხ. [აღძახვა] (-ილი).

**ძგერება** იხ. შეძგერება.

**ძგიდე** «გძილი»: „ძგიდე მისი და მოგარვებული მისი გარემო კერძო წყრთისა“ **pb.,**—„გძილი მისი გარემოჲს-გარემო მრგულიად ზოგი წყრთისაჲ“ O, **ეზეკ. 43,17.**

**ძე** «შვილი», ვაჟი: „რომელსა უყუარდეს ძე“ **მთ. 10,37;** „განვიდეთ ძეებითურთ და ასულებით“ O, **გამოსლ. 10,9;** „ასული შენი არა მისცე ძესა მისსა“ M, **II შჯ. 7,3;** „უკუეთუ ჰშვნე ძენი და ძენიძეთა შენთანი“ G,—„უკუეთუ ისხნე შენ შვილნი ანუ შვილის-შვილნი“ M, **II შჯ. 4,25;** „ძესა ჩემსა ნუ მიაქცევ მუნ“ O, **დაბ. 24,8;** „მჯდომარჵ კიცუსა ზედა, ძესა კარაულისასა“ **Ath.—11,68r.**

**ძე-** დება, დავარდნა: „რაჲ ძეს ჩუენი და შენი“ **მთ. 8,29;** „უკუეთუ გულს-მოდგინებაჲ იგი წინა ძეს“ **II კორ. 8,12;** „სადა ბზჵ ძენ, ინგორის“ **ფიზ. XVIII 7;** „ვითარცა ტჳრთი რაჲმე, რომელი გზასა ზედა ძენ“ O, **ზირ. 21,19;** „რაჲსა სძე და ხურინავ?“ **კ. იერ.-ალდგ. 163,17;** „რომელი ძენ სახლსა შინა“ **მ. ცხ. 78r;** „ესე დავრდომილი ვძე სარეცელსა ზედა“ **მ. სწ. 294,24.**

**[ძება]** იხ. გ:მოძება, გა(ნ)ძება, მოძება.

**ძებნა** ჩხრეკა: „ურიდად სძებნიდეს“ **ვრდ. 92,15;** „ძებნა ქრისტემან მან ბეჭედი იგი და არა პოვა“ **H—341,26.** „ვირთა **ძებნასა**“ O, **I მფ. 10,14.**

**ძეგლ-ი** გამოსახულება, ქანდაკება, კერპი: „იქმნა ძეგლ მარილის“ **pb., დაბ. 19,26;** „აღიღო ლოდი იგი მუნ... და აღმართა ძეგლად“ O, **დაბ. 28,18;** „დაამჴუნეს ყოველნი ძეგლნი ბაალისნი“ O, **IV მფ. 10,27;** „ვიქმნნეთ ვითარცა ძეგლი ისი ქვისაჲ“ **მ. ცხ. 338r.**

**ძეგლის-წერა** აქტი, ტრაქტატი, დადგენილება, ხსენება: „ძეგლის-წერაჲ მართლისა სარწმუნოებისაჲ (თარგმნა)“ **ი.-ე. 30,6;** „ძეგლის-წერაჲ დავითისი“ **ფს. 15 (ზედწერილი).** იხ. წერა.

**[ძეგუვა]** იხ. გამოძეგუვა.

**ძელ-ი** «ხე», შეშა, «ნავი», ტივი, დირე, ჯოხი; ჯვარი: „უკუეთუ ძელსა ნედლსა ამას უყოფენ, ჴმელსა მას რაჲმედა უყონ?“ C,—„უკუეთუ ნედლსა ხესა ესრეთ უყოფენ, ჴმელსა მას რაჲ-მე ეყოს?“ DE, **ლ. 23,31;** „ძელსა მას ზედა დამოეკიდა“ **იპ. რომ.-კურთხ. ისაკ და იაკ. 82,9;** „შჯობს ცხორებაჲ გლეხისაჲ სართულთა ქუეშე ძელისათა“ **O, ზირ. 29,29;** „მცირესა ძელსა არწმუნიან კაცთა სულნი და განვლნიან ღელვანი და ძელითა განვიდიან“ O,—„უმცირესსა ძელსა არწმუნებენ კაცნი სულსა თჳსსა და განმვლელნი ღელვათა ნავითა ჴსნილ არიან“ **pb., სიბრძ. სოლ. 14,5;** „სასოებაჲ სოფლისაჲ ძელსა შევედრა“ O, **სიბრძ. სოლ. 14,6;** „ფერჴნი მათნი დაუკრნეს ძელსა“ **ვარ. 804;** „ძელი, რომლითა განართხიან სამოსელი“ **იაკ. მოც. 96;** „საჴივნი ძელისანი დაჰმუსრენ და ვქმნნე მათ წილ რკინისანი“ O, **იერემ. 28,13;** „მოეგო... კათხაჲ ერთი ძელისაჲ“ **ლიმ. 26,12;** „ძელისა სათხეპელთა უპყრობდეს ზღუდეთა მისთა“ O, **I ეზრა 6,9;** „ძელსა ზედა აღამაღლეს“ **მ. სწ. 70,17.**

**ძელ-ი ცხორებისა-ჲ** ჯვარი ქრისტესი: „მისცეს... ძელისა ცხორებისა ნაწილი ვეცხლისა ბუდითა“ **ი.-ე. 22,24.** იხ. კარვის-ძელი.

**ძელით-რჩუნვილ-ი** ფიცრით შემოკრული: „ტაძარი იგი და მახლობელი მისი ძელით-რჩუნვილ გარემო“ O, **ეზეკ. 41,16.** იხ. რჩუნვილი (რჩუნვა).

**ძელქვა** populus alba: „იაკობ მოიღო კუერთხი... ძელქვისაჲ ნედლი“ O, **დაბ. 30,37;** „ავმაღლდი ვითარცა ძელქვაჲ წარსავალთა წყლისათა“ O, **ზირ. 24,19.** იხ. ქვა.

**ძენძერუკ-ი** ibis, avis aegyptia: „არა შჭამოთ, რამეთუ საძაგელ არს... მიმინოჲ და ძენძერუკი“ O, **ლევიტ. 11,17.**

**ძერ-ი, ძერა** voltur, vultur: „არა შჭამოთ, რამეთუ საძაგელ არს: ორბი, ყანჩი და ძერი“ O,—„არა შჭამნეთ, რამეთუ საძაგელ არს: არწივი, და ძერაჲ და ყანჩი“ G, **ლევიტ. 11,13.**

**ძერქორ-ი** milvus, milvius: „არა შჭამოთ, რამეთუ საძაგელ არს... ძერქორი და მსგავსი მისი“ **ლევიტ. 14,14.** იხ. ქორი.

**[ძერწვა]** იხ. ვეცხლმოძერწული, ოქროშეძერწული; შეძერწვა.

**ძეძუ** carduus, spina; stoeba, stiva: „ადგილდ-ადგილდ ქუე ძეძჳ დაეფინა და თჳთ ფერჴნი დაიდგნის ძეძუსა მას ზედა... და ჴორცნი წულილ-წულილად დაებძარნეს ძეძუსა მას“ **შუშ. VIII 17-19;** „ვითარცა ძეძუმან რისხვით ცხოველნი შეწუნეს იგინი“ **C. ფს. 57,10;** „ძეძუმან ლიბანით მოუვლინა ფიჭუსა ლიბანისასა და ჰრქუა“ O, **IV**

მფ. 14,9; „ძეძჳსა მის წილ აღმოგიცენდეს შენ საროჲ“ I,
ეს. 55,13.

**ძეწნ-ი** ტირიფი, salix: „ვითარცა ძეწნი თანაწარსადი-
ნელსა წყალთასა“ I, ეს. 44,4; „ძეწნთა ზედა შორის მისსა
დავჰკიდეთ საგალობელი ჩუენი“ C, ფს. 136,2.

„ვითარ-ძი აქუნდეს“ საქ. მოც. 15,36; „წარ-
**-ძი** «თუ»:
ძი-მცა-მემართნეს მე გზანი ჩემნი“ Ꮯ,—„წარ-თუ-მცა-მარ-
თებულ იყვნეს გზანი ჩემნი“ Ꮽ, ფს. 118,5; „იფქლისაჲ-ძი
არს ანუ ქრთილისაჲ“ ფიზ. XV 45; „ვიდრე ვიხილო, რომე-
ლი-ძი კეთილ არს“ ეკლ. 2,3; „ვიხილოთ, მო-ძი-ვიდეს ელია
განრინებად მაგისა“ C, მთ. 27,49; „ვინ-ძი იყოს უდიდეს
შორის მათსა“ ლ. 9,46; „უკუეთუ გაქუს-ძი ხედვაჲ სული-
ერი“ A—92,158r.

**ძიება** «თხოვა», «გულება», «მოძიება», «გამოკულე-
ვა», ცდილობა; გამოკითხვა, ძებნა; «ბრინვა»:
„ეძიებდეს სასწაულსა ზეცით“ DE,—„ითხოვდეს მის-
გან“ C, მრ. 8,11; „ეძიებდეს მას შეპყრობად“ C,—
„ეგულებოდა შეპყრობაჲ მისი“ DE, მრ. 12,11; „მოვი-
დეს კაფარნაუმდ და ეძიებდეს იესუს“ DE, — „მივიდეს
კაპარნაუმდ მოძიებად იესუჲსა“ C, ი. 6,24; „იძიეთ
ქუეყანაჲ“ M,—„გამოიკულიეთ ქუეყანაჲ“ G, მსჯ. 18,2;
„რომელნი ეძიებდეს სულსა მაგის ყრმისასა“ მთ. 2,20;
„ეძიებდეს ესენი მისლვად ეპიფანჱსა“ საკ. წიგ. 181,22;
„ეძიებედ განრინებასა“ მ. სწ. 117,19; „ვითარცა არ-მქო-
ნებელნი თუალთანი ეძიებენ“ pb.,—„ვითარცა თუალითა
ბრმანი, ეგრე ბრინვიდენ იგინი“ O, ეს. 59,10. „არა-მე
ძიება ვყო?“ O, იერემ. 5,29; „ძიებაჲ იყოს ძელისაჲ მის,
რომელსა ზედა მშია ჯუარს-ეცუა“ გამოჩ. ჯუარ. 239,38;
„ძიებასა ჰყოფდა სარწმუნოებისასა“ არსტ. 65,5. იხ. გა-
მომეძიებელი, გამოძიება, მეძიებელი, საძიებელი, ღონის-ძიება,
შურის-ძიება.

**ძილ-ი:** „განილჳძა იოსეფ ძილისაგან“ მთ. 1,24; „დაიძი-
ნეს ძილი მათი“ ფს. 75,6; „ვსცე ძილი თუალთა ჩემთა“
ფს. 131,4; „ტკბილ არს ძილი მონისა“ O, ეკლ. 5,11;
„ძილითა განძღა ეფრემ“ O, ოვსე 7,6; „რომელნი ძილ-
სა შინა ჰამედ“ I, ეს. 29,8. იხ. მოძილი, ნაძილევი, ნაძილე-
ვება, უძილო.

**ძინ-** დაძინება: „რაჲსა გძინავს?“ ლ. 22,46; „უკუეთუ
სძინავს, ცხონდეს“ C, ი. 11,12. „ვიდრე ჩუენ მეძინა“
მთ. 28,13; „ეძინა პეტრეს შორის ერისაგანთა ორთა“ საქ.
მოც. 12,6; „ჭამნ, სუამნ და იძინის“ I ეზრა 4, 10;
„იონას ეძინა და ხურინავდა“ ოქრ.-მარხ. და იონ. 105,19;
„მას თავადსა ეძინა“ მთ. 8,24. იხ. დაუძინებელი, დაძი-
ნება, მიძინება, მძინარე, მძინარი, მძინარება.

**ძინება** შეძენა. იხ. შეძინება.

**[ძინება]** ხედვა. იხ. მოძინება.

**ძირ-ი** ფესვი; მოდგმა, ტომი; ცალი; ნაკვალევი:
„ძირნი არა დაებნეს“ მთ. 13,6; „დაიბენ ძირნი ქუჱ
კერძო“ I, ეს. 37,31; „ელმოდეს ეფრემს ძირნი მისნი“ O,
ოვსე 9,16; „მე კეთილთა ძირთაგანი ვარ“ ფლკტ. 157,9;
„შური ძირი არს სიკუდილისაჲ“ მ. სწ. 8,28; „დაემტკიც-
ნეს ძირნი“ O, იერემ. 12,2; „გამოსცეს ძირთაგან შუ-
ენიერებაჲ თჳსი“ იპ. რომ.-კურთხ. მოს. 186,1; „ვარ ჰუ-
რიაჲ ძირით“ ი. მოც. 58,35; „სამეოცდაათი ძირი ფინიკ-
თაჲ“ G, რიცხ. 33,9; „ჩნდა ძირი ნაწერისაჲ“ მ. ცხ. 97r.
იხ. უძირო, ყურის-ძირი.

**ძირაკ-ი** ciminum, cuminum: „მოიათევსით პიტნაკისაჲ,
ცერეცოჲსაჲ და ძირაკისაჲ“ C, — „მოიღებთ ათეულსა
პიტნაკისა და ცერეცოჲსასა და ძირაკისასა“ DE, მთ.
23,23; „სთესის გულის-სარეველი და ძირაკი“ I, ეს. 28,25.

**ძირგარევა** «ტანჯვა», დასჯა: „ეფრემმან აძირგარევნა
იგინი ამალიკისა შორის“ G,—„ერმან ეფრემისმან ტანჯნა
იგინი ღელეთა შინა“ pb., მსჯ. 5,14.

**ძირდაბმულ-ი:** „ნეფთალემ... ძირდაბმული, განშუენე-
ბულ“ იპ. რომ.-კურთხ. ისაკ და იაკ. 98,4. იხ. დაბმული
(დაბმა).

**ძირკუ** იხ. საძირკუელი.

**ძირმტკიცედ:** „ძირმტკიცედ უხაროდენ ყოველსა ქუეყა-
ნასა“ ფს. 47,3. იხ. მტკიცედ.

**ძის-ცოლ-ი** «სძალი»: „განევთას (განეშოროს C)...
(სძალი C) ძის-ცოლი დედამთილისაგან“ DE, ლ. 12,53;
„აღდგა იგი და ორნი სძალნი მისნი და მიიქცეს ველით“
G,—„აღდგა დედაკაცი იგი და ორნივე იგი ძის-ცოლნი მისნი
და მიიქცეს იგინი ქუეყანით“ M, რუთ 1,6; „განეშოროს
დედამთილი ძის-ცოლისაგან“ ლ. 12,53. იხ. ცოლი.

**ძის-წულ-ი** შვილიშვილი: „კუალად მოგზავნა ამანვე ქე-
კაპოს, ძის-წული მისი“ ქ. ცხ. 20,10. იხ. წული.

**ძლება** «ყოფა», შეძლება, «ძალ-დება», «შემძლებელ-
ყოფა»: „რავდენცა ეძლოს ჴელსა მისსა“ O,—„ვითარ სა-
ხედცა ყოს ჴელმან მისმან“ pb., ეზეკ. 46,11; „საქმედ არა
მიძლავს, თხოვად მრცხუენის“ C, ლ. 16,3; „არა გეძლო,
არცა აწ გიძლავს“ I კორ. 3,2; „ვერ უძლავს სმენად“
I, იერემ. 6,10; „ვერ უძლავს სიტყუად“ ფლკტ. 144,24;
„გიძლავს თუ რაჲმე, შეგუეწიე ჩუენ“ C, მრ. 9,22; „არა-
ვის ეძლო დაყენებად მისა“ მრ. 5,4; „ვერ ეძლოს აღდ-
გომად და მიცემად“ ლ. 11,8; „ვერვინ უძლო მას სიტყჳს-
მიგებად“ მთ. 22,46; „ვერ უძლეს მიახლებად ერისა მის
გამო“ C, მრ. 2,4; „ვერ უძლე სიტყუად თქუენდა“ I კორ.
3,1; „უკუეთუ ვინმე უძლოს ქჳშაჲ ქუეყანისაჲ აღრაცხად“
O, დაბ. 13,16; „ვერ უძლონ... დადგომად წინაშე პირსა
მტერთასა“ M,—„ვერ ძალ-ედვას... პირის-პირ დადგომაჲ“
G, ისუ ნ. 7,12; „რომელთა ვერ უძლებ დადგომად“ I,
გოდ. იერემ. 1,14; „ვითარ-მე უძლო მითხრობად?“ კ.
იერ.-მარტჳლ. 188,14; „ვერ უძლებ დათმენად“ მ. ცხ.
122r; „გიძლავს სასუმელისა შესუმად“ C,—„ძალ-გიცა
სასუმელი შესუმად“ DE, მრ. 10,38; „ვერ ეძლოს ჴელსა
მისსა ყოფად ცხოვარი“ O, — „ვერ შემძლებელ-იყოს
ჴელი მისი კმაყოფად ცხოვრისა“ G, ლევიტ. 5,7. იხ. არა-
ძლება, ვერშემძლებელი, ვერშესაძლებელი.

**ძლევა** «დაცემა», მორევნა, ჯობნა, გამარჯვება, «ძა-
ლი», «დამდაბლება», «მძლავრობა»: „სძლო მას ის-
რაჱლმან“ pb.,—„დასცა იგი ისრაჱლმან“ G, რიცხ. 21,24;
„ნუ იძლევი ბოროტისაგან, არამედ სძლე კეთილითა მით
ბოროტსა მას“ ჰრომ. 12,21; „ოდესმე სძლევენ, ოდესმე იძ-
ლევიან“ მ. ცხ. 41r; „მძლეს მე სალმობათა ვითარცა შო-
ბადისათა“ იერემ. 8,21; „სიბრძნესა ვერა სძლევს ბორო-
ტი“ pb.,—„სიბრძნესა ვერ ჰმძლავრობს ბოროტი“ O,
სიბრძ. სოლ. 7,30. „ძლეულ ყო ღმერთმან... იავინ მეფე“

G,—„დაამდაბლა უფალმან იაბინი მეფე“ M, **მსჯ. 4,23.** „სძლო ორთავე მათ და ერეოდა“ **საქ. მოც. 19,16;** „ანუ ვსძლოთ, ანუ ვიძლინეთ“ **მ. სწ. 134,19.** „მოგუცა ჩუენ **ძლევაჲ** (ძალი A)“ **სბსტ. 130,2;** „ესე არს ძლევაჲ, რომელი სძლევს სოფელსა“ **I ი. 5,4;** „შენი არს ძლევაჲ“ **რიფს. 169,25;** „მოვიღო გჳრგჳნი იგი ძლევისაჲ“ **თომა მოც. 19,14;** „მას მისცედ ძლევისა იგი პატივი“ O, **I ეზრა 3,9;** „ძლევისა მისთჳს დიდებასა ღმრთისა მიმართ შესწირვიდეს“ **შუშ. XVII 23.**

**ძლეულ-ი** «დაცემული»: „ძლიერი იგი და ახოანი... ძლეულ არს და დაცემულ და მიწასა შერეულ“ **მ. სწ. 221,32;** „მიგცემ შენ ძლეულთა წინაშე შენსა“ G,—„მიგცნე იგინი დაცემულნი წინაშე ძეთა ისრაჱლისათა“ M, **ისუ ნ. 11,6;** „ძლეულ იქმნა ძმაჲ იგი ეშმაკისაგან“ **მ. ცხ. 66r.** იხ. დაძლევა, კეთილით(ა)-მძლე, მიძლევა, მომძლევება, მძლე, საძლეველი, უძლეველი, შეძლება.

**ძლევა** მიცემა, შეძლევა: „არა იპოვა ებისკოპოსსა თანა გარნა რვაჲ ხოლო დრაჰკანი და ესე აძლიეს ბარბაროსსა მას და არა ინება წარღებაჲ“ **ლიმ. 56,1.** იხ. ნაძლევი.

**ძლევის-მყოფელ-ი** მომრევი, გამმარჯვებელი: „მიჴსნა ჩუენ ძლევის-მყოფელმან“ **კ. იერ.-ალდგ. 164,20.** იხ. მყოფელი.

**ძლეულება** «უძლურება», მორევნა, დამარცხება: „ძლეულება არს თქუენდა ესე“ pb.,—„უძლურება არს თქუენდა ესე“ Q, **I კორ. 5,7;** „ვითარცა იხილა ძლეულებაჲ თჳსი“ **ი.-ე. 32,22.** იხ. ძლეული (ძლევა).

**ძლეულ-ყოფა** «დამდაბლება»: „ძლეულ-ყო ღმერთმან მას დღესა შინა იავინ მეფე“ G,—„დაამდაბლა უფალმან იაბინი მეფე“ M, **მსჯ. 4,23.** იხ. ყოფა.

**ძლიერ-ი, ძრიელ-ი** მძლავრი, მაგარი, «შემძლე», «დიდი», «ძნელი», «მომრთხმელი», «უძლიერესი», მხნე; დიდებული; მთავარი; «მტკიცე»: „ალვიდა... ყოველი ძლიერი (შემძლე G) ძალითა“ M, **ისუ ნ. 10,7;** „ყოვლად ძლიერსა ღმერთსა... ვადიდებდით“ **შუშ. XIX 14.** „ადიდენ ღმერთმან ძრიელმან“ **A—484,158r;** „უძლის შესლვად სახლსა ძლიერისასა“, **მთ. 12,29;** „ჩუენ უძლურ, ხოლო თქუენ ძლიერ“ **I კორ. 4,10;** „ნუცა იქადინ ძლიერი ძალითა თჳსითა“ O, **I მფ. 2,10;** „იჴსენ გლახაკი ჴელთაგან ძლიერისათა“ **ფს. 34,10;** „მეცნიერნი და ძლიერნი ვერ დაიმორჩილნაო“ **ს. გაბ.-მოც. საჴს. 93,4;** „ქალაქნი ძლიერნი (ძნელნი M) და დიდნი“ G, **ისუ ნ. 14,12;** „ქალაქნი ძლიერნი დაამჴუნა“ O, **ზირ. 28,17;** „იხილა ქარი იგი ძლიერი“ **მთ. 14,30;** „ამპარტავნებამან წარწყმიდნა ძლიერნი და უძლურთა შეიმოსეს ძალი“ **მ. სწ. 73,17;** „ზღუაჲ იგი ძლიერთა ქართაგან აღირღუდა“ C,—„ზღუაჲ იგი ქარისაგან დიდისა აღიძრვოდა“ **ი. 6,18;** „ძენი ეფრემისნი ძლიერნი (მომთხრელნი Ꮭ)“ **ფს. 77,9;** „ძლიერ არიან უფროჲს მისსა“ G,—„უძლიერეს არიან მისა“ M, **მსჯ. 18,26;** „ძლიერნი გულმწყრალ არიან, ღჳნოსა ნუ სუმედ“ O, **იგ. სოლ. 31,4;** „ძლიერთა თანა დასჳს იგი“ O, **იგ. სოლ. 18,16;** „ძლიერ იყო, ვითარცა მუხა“ pb.,—„იყო იგი მტკიცჱ, ვითარცა მუხაჲ“ O, **ამოს. 2,9.** „ქადაგი ღაღადებდა **ძლიერად**“ O, **დან. 3,4;** „მოიწყლა ძლიერად“ **მ. ცხ. 181r;** „ძმანი ყოველნი ძლიერად შურებიან“ **ი.-ე. 41,1.** იხ. ძალი; შდრ. განმაძლიერებელი, განძლიერება.

**ძლიერება, ძრიელება** «სიმტკიცე», «ძალი»: „ყო ძლიერებაჲ მკლავითა თჳსითა“ C,—„ყო სიმტკიცითა მკლავისა თჳსისაჲთა“ DE, **ლ. 1,51;** „ძრიელებითა ცხოველს-მყოფელისა პატიოსნისა ჯუარისაჲთა“ **A—484,314v.** „წარავლინეს... ძენი ძლიერებისანი სასარაჲთ“ M,—„წარავლინნეს... ძენი ძალისანი სასარაჲთ“ G, **მსჯ. 18,2;** „ძლიერებაჲ მათი შეიმუსრენ“ O, **დან. 8,44;** „იტყჳან წიგნნი... ძლიერებისა და დიდებულებისათჳს მისისა“ **იპ. რომ.-კურთხ. მოხ. 182,12;** „ყვეს იგი ავაზაკთ-მთავარ ძლიერებისა მისისათჳს და სიმჴნისა“ **მ. სწ. 291,36.** იხ. ძლიერი.

**ძლიერობა:** „ნუ ძლიერობენ კაცნი, ისაჯნენ წარმართნი შენ წინაშე“ Ꮯ,—„ნუ ძლიერობნ კაცი, ისაჯნედ წარმართნი შენ წინაშე“ Ꮭ, **ფს. 9,20;** „ძლიერობდ-ცა უკუე და მმამრობდ დამარხვად“ G, **ისუ ნ. 1,7.** იხ. ძლიერი.

**ძლივ-ი:** „სადა-იგი არა საჭმარ იყუნენ ცრემლნი და სინანული ძლივადმდე“ **S—97,80r.**

**ძლივს** მტკიცედ, ნამდვილად: „ბრძანებაჲ იგი ძლივს იყო“ **მრთ. D, კ. იერ.-ალდგ. 110.**

**ძლით** -თვის, «-გან», მიერ, გამო, ძალით, ძლივს: „ნუცა ჰკდემებინ ჩემ ძლით“ **ფს. 68,7;** „თქუენ ძლით მარადის სახელი ჩემი იგმობვის“ I, **ეს. 52,5;** „ვაჲ მისა, რომლისა ძლით მოვიდეს“ C,—„ვაჲ, ვისგან მოვიდეს“ DE, **ლ. 17,1;** „დაამდაბლა ღმერთმან იუდა აქაზის ძლით“ M, **II ნშტ. 28,19;** „თქუენ ძლით სიონი ვითარცა ყანაჲ მოიჴნას“ O, **მიქ. 3,12;** „ცოდვისა ძლით (შემოჴდა) სიკუდილი“ **ჰრომ. 5,12;** „ასურასტანდ ძლით წარიყვანეს“ I, **ეს. 52,4;** „ძლით ცხოვნდის“ **მ. ცხ. 230r;** „შეუძლებთ ძლით მოჴსენებად“ **მ. ცხ. 85r;** „ძლით დაარწმუნეს წარსლვაჲ“ **ი.-ე. 18,27.** იხ. ძალი.

**ძლით-ი** «-თჳს», შესახები: „ყური ღჳძლისა, ცოდვისა ძლითისაჲ, აღიხუნა“ G,—„ძირი იგი ღჳძლისაჲ, რომელ არს ცოდვათათჳს, შეწირა“ O, **ლევიტ. 9,10;** „ყოს ცოდვისა მისისა ძლითი“ G,—„ყოს იგი ცოდვისათჳს“ pb., **რიცხ. 6,16;** „ვითარ-იგი ცოდვისა ძლითი, ეგრეთვე ბრალისა ძლითი“ G*. იხ. ძლით.

**ძლით-მზრახველ-ი** «ბრგუნილი»: „ცხად იყოს ენაჲ ძლით-მზრახველი“ pb.,—„განემარტოს ენაჲ ბრგუნილი“ O, **ეს. 35,6.** იხ. მზრახველი.

**ძლით-მომკუდარ-ი:** „კაცისა მიმართ გაქუს სასოებაჲ და ესეცა ძლით-მომკუდარისა“ **თ͞ე 7,1.** იხ. მომკუდარი.

**ძლის-პირ-ი** ირმოსი: „დაესწავლა საქამობელიცა ძლისპირი“ **მ. ცხ. 31v.** იხ. პირი.

**ძმა** (ძმისა) ძმა; ძმობის წევრი, მონასტრის კრებულის წევრთაგანი: „იგი არს ძმაჲ ჩემი და დაჲ ჩემი და დედაჲ ჩემი“ **მრ. 3,35;** „მიავლინა ჯოჯიკ, ძმაჲ თჳსი“ **შუშ. V 1:** „შევიდოდიან პირველად მამაჲ ეფთჳმე და მერმე ძმანი ყოველნი“ **ი.-ე. 35,12.**

---

* წყაროს დასახელება გამორჩენილია (რედ.).

**ძმა-ჲ მამისა-ჲ** ბიძა: „დავიპყარ აგარაკი იგი ანამელისგან, ძისა სალომისა, ძმისა მამისა ჩემისა“ I, იერემ. 32,9. იხ. დედის-ძმა, თანამოძმე, მამის-ძმა, მოძმე, მოძმეობა.

**ძმად-ი** «სძლის-მომგურელი», მაყარი: „ცოლი იგი სამსონისი შეირთო ძმადმან მისმან“ M.—„დაემკჳდრა ცოლი სამფსონისი სძლის-მომგურელსა მისსა თანა G, მსჯ. 14, 20. იხ. ძმა.

**ძმათ-მკლველ-ი:** „ძმათ-მკლველთა თანა წარწყმდა გულის-წყრომითა“ O, სიბრძ. სოლ. 10,3. იხ. მკლველი.

**ძმათ-მოყუარება:** „ძმათ-მოყუარებითა ურთიერთას მოწლედ მოსურნე იყვენით“ ჰრომ. 12,10; „ძმათ-მოყუარებაჲ ეგჱნ“ ჰებრ. 13,1. იხ. მოყუარება.

**ძმათ-მოძულება:** „დიოტროფოჲს სიხენეშისათჳს და ძმათ-მოძულებისა“ III ი. (თავნი 2). იხ. მოძულება.

**ძმარ-ი** (ძმრისა): „მოიღო ღრუბელი, აღავსო ძმრითა“ მთ. 27,48; „ძმრისაგან ღჳნისაგანისა და ძმრისაგან თაფლუჭისაგანისა არა სუას“ G, რიცხ. 6,3; „წყურილსა ჩემსა მასუეს მე ძმარი“ ფს. 68,22; „ნაცვალად მანანაჲსა ნავღელი და ძმარი ასუეს მას“ მ. ხწ. 70,25; „გარდაიქცა იგი (ღჳნოჲ) ძმრად“ X 361r. იხ. შეძმარებული.

**ძმაცვულობა** «შეორგულება», ფარისევლობა: „რომელნი ეძიებდენ შჯულსა, აღივსნენ მით, და რომელნი ძმაცვულობდენ, შესცთეს მას“ O.—„მეძიებელი შჯულისა განძღების მისგან, და შეორგულებული დაბრკოლდეს მის მიერ“ pb., ზირ. 35,19. იხ. ძმაცუვა.

**ძმაცუვა** მზაკვრობა, ცუდის განზრახვა, ღონეობა, მოგონება; «ვაშტი», «ვახი»: „ერსა შენსა ზედა ძმაცუვიდეს ზაკუვით“ ფს. 82,4; „რაჲმე ზაკუვაჲ იძმაცჳს“ ფიზ. I 7; „მიაგდოს მის ზედა ყოველი ჭურჭელი ძმაცუვით“ G, რიცხ. 35,20; „ძმაცუვად აღდგა მას ზედა“ pb.,—„აღდგა ვაშტად ძმისა თჳსისა“ G,—„ვახად აღუდგა მას“ M, II შჯ. 19,18.

**ძმის-მოყუარე:** „ძმის-მოყუარე იყო თეოდოსია, დაჲ იგი ჩემი“ ფლკტ. 155,36. იხ. მოყუარე.

**ძმის-წულ-ი:** „წარიყვანეს ლოტცა, ძმის-წული აბრაჰამისი“ O, დაბ. 14,12. იხ. წული.

**ძმის-წულაკ-ი:** „შეკრული შტახში—ძმის-წულაკი ჩემი ჩემდა; შორის სასძეურთა ჩემთა განისუენეს“ O, ქება 1,12. იხ. წულაკი.

**ძმობა:** „ამას სოფელსა შინა ძმობასა მას თქუენსა აღასრულებდით“ I პეტრე 5,9; „ვითარცა ვარსკულავი ბრწყინვალჵ ნათობს შორის ყოვლისა ძმობისა“ მ. ცხ. 262r. იხ. ძმა.

**ძმრიან-ი:** „უკუეთუ კულა ანუ ძმრიანი არს (ღჳნოჲ)“ ი.-ე. 70,5. იხ. ძმარი.

**ძნ-** ძნელად მიჩნევა, ძნელება, წუხილი: „უძნს და ეშინის“ მ. ცხ. 38r; „უძნდა შულღიანობაჲ და შფოთი“ ი.-ე. 28,34; „არა მიძნს ეგე“ მ. ცხ. 199r.; „მიძნდა თქუენთჳს ოდენ“ მ. ცხ. 179r; „შენ რად გიძნს“ მ. ცხ. 204v; „არა მოვატყუათ თავთა ჩუენთა, რომელი უძნდეს სულთა ჩუენთა“ მ. ხწ. 230,22; „უძნდა სიტყუაჲ იგი და ჰგმობდეს მას მრავლისა მისთჳს სიტყჳსა“ ლ. 11,53. იხ. დაძნ-, საძნაური, უძნ-, შეძნება.

**[ძნ-]-** იხ. მოძნაური, მოძნაურობა, მოძნე.

**ძნა:** „ძნაჲ“ ერთი, ნასხლევი ვენაჴისაჲ“ X 362v.

**ძნელ-ი** მძიმე, «ძლიერი», «შეცვული», «ძნელოვანი», საძნელო, მაგარი, სასტიკი, ფიცხელი: „ძნელ არს ფასიერთაჲ შესულაჲ სასუფეველსა ღმრთისასა“ C, მრ. 10,23; „ქალაქნი ძნელნი და დიდნი“ M,—„ქალაქნი ძლიერნი და დიდნი“ G, ისუ ნ. 14,12; „ვინ მიმიყვანოს მე ქალაქსა მას ძნელსა ℭ (შეცვულსა Ꞩ)“ ფს. 107,11; „უყო მათ... ძნელი იგი (ძნელოვანი იგი O) ქუეყანაჲ ადგილად წრფელად“ I, ეს. 42,16; „შეიელტოდეს ქალაქთა ძნელთა“ G, ისუ ნ. 10,20, „დასდევ, უფალო, საცოჲ პირსა ჩემსა და კარი ძნელი ბაგეთა ჩემთა“ ფს. 140,3; „დიდი და ძნელი ნისლი მოფენილ იყო კაცთა მათ ზედა“ ვარ. 303; „ძნელ რაჲმე უჩნნ ესე უსწავლელთა“ O, ზირ. 6,21; „მძიმე და ძნელ უჩნ წარწყმედაჲ მათი“ 118,31 (!) „ძნელად განიკურნების“ მ. ცხ. 19r; „ძნელად შექდიან ურთიერთას წამალი იგი და ჭამად“ ოქრ.-მარხ. და იონ. 109,31. იხ. განძნელება, განმაძნელებელი; მოძნელებული, სიძნელე, უძნელე, უძნელჵსი.

**ძნელოვან-ი** «გულარძნილი», მრუდე, «დაკიდებული», «მაგარი», სიმაგრე, საძნელო, ფიცხელი: „იყვნენ ძნელოვანნი ადვილად“ C, — „იყოს გულარძნილი იგი მართლიად“ ლ. 3,5; „იქმნეს... საყოფლები მთათა შინა და ქუაბთა და ძნელოვანთა“ M,—„იქმნნეს ...სამალავები მთათა შინა და ქუაბები და დაკიდებულები“ G, მსჯ. 6,2; „ყოველი ესე ქალაქები ძნელოვანები... (მოვიღეთ)“ M,—„ყოველნი ქალაქნი მაგარნი ...(მოვიხუენით)“ G, II შჯ. 3,5; „აღვიღო ძნელოვანი შენი“ O, მიქ. 5,11; „ძნელოვანნი ყოველნი ადვილად გარდაიქცნენ“ I, ეს. 40,4; „წარწყმდა ძნელოვანი თქუენი“ I, ეს. 23,14; „უყო მათ... ძნელოვანი (ძნელი I) იგი ქუეყანაჲ ადგილად წრფელად“ O, ეს. 42,16. იხ. ძნელი.

**ძნეულ-ი** კონა, ძნა: „დაკართ იგი ძნეულად“ მთ. 13,30; „დამალნა იგინი სელსა შინა ძნეულსა, რომელ დაზჳნებულ იყო სჭუენსა შინა მისსა“ M, ისუ. ნ. 2,6; „დამალნა იგინი სელსა შინა ძნეულსა“ M,—„დამალნა იგინი შეშათა შინა სელის-ღეროწმისათა“ G, ისუ ნ. 2,6. იხ. ძნა.

**ძნვა** ძნელება: „მიძნავს სიკუდილი“ ბალ. 101,2; „გიძნავს მისლვაჲ“ ბალ. 152, 18. შდრ. ძნ-.

**ძნიად** «ძნელ», ძნელად, ძლივს: „ძნიად შევიდენ... რომელთა აქუნდეს საფასჵ“ DE,—„ვითარ ძნელ არს ფასიერთაჲ შესულაჲ“ C, მრ. 10,23; „მდიდარი ძნიად შევიდეს სასუფეველსა ცათასა“ მთ. 19,23; „ძნიად განეშორის მისგან“ ლ. 9,39; „ძნიად დააცხრვეს ერი იგი“ საქ. მოც. 14, 18; „ძნიად ვინმე მართლისათჳს მოკუდეს“ ჰრომ. 5,7; „ძნიად ჴელთ-იღვის ზოგი ოდენ“ O, ზირ. 29,7; „ძნიად ჰპოო ქალაქსა შინა კაცი, რომელსა სიმართლისა მონაგები აქუნდეს“ მ. ხწ. 52,22. იხ. ძნელი.

**ძნიად-მისათხრობელ-ი** ძნელად მოსათხრობი: „დიდ არიან განკითხვანი შენნი და ძნიად-მისათხრობელ“ O, სიბრძ. სოლ. 17,1. იხ. მისათხრობელი.

**ძნიად- მორწმუნე** ძნელად მორწმუნე: „ძნიად-მორწმუნე არიან ნათესავნი კაცთანი“ იპ. რომ.-კურთხ. მოხ. 140,9. იხ. მორწმუნე.

**ძნიად-სატჳრთავ-ი/სატჳრთველ-ი** ძნელად ასაკიდებელი: „აჰკიდით კაცსა ტჳრთი ძნიად-სატჳრთავი“ C,—„აღჰკიდით კაცთა ტჳრთი ძნიად-სატჳრთველი“ DE, ლ. 11,46; „შეკრიან ტჳრთები... ძნიად-სატჳრთველი“ მთ. 23,4. იხ. სატჳრთავი, სატჳრთველი.

**ძნიად-საცნაურ-ი** ძნელად გასაგები: „რომელნი-იგი არიან ძნიად-საცნაურ რაჲმე“ **II პეტრე 3,16.** იხ. საცნაური.

**ძნობა** სიმებიან საკრავზე დაკვრა, გალობა; «განცხრომა»: „მსახურნი იგი მეფისანი სცემდეს ნესტუსა და როკვიდეს და ძნობდეს წინაშე მეფისა“ M, **III მფ. 1,40;** „რომელნი ძნობენ ებნითა კერპისა მისთჳს ნაბუქოდონოსორისასა“ **მ. ცხ. 160v.;** „ძნობდინ ყოვლით გამო გულით შენით“ G,—„განსცხრებოდე ყოვლითა გულითა შენითა“ O, **სოფ. 3,14.** „გარდაიქცა გლოვად ძნობაჲ ჩუენი“ **I, გოდ. იერემ. 5,15;** „ვითარცა მცემელმან ქნარისამან ვერ აჩუენის ჴელოვნებაჲ ძნობისა თჳსისაჲ უჳმარებისათჳს ძალთა მისთაჲსა“ **გრ. ნოს.-კაც. აგებ. 166,16.** იხ. მძნობარი; შდრ. ძალი.

**ძოვა, ძოვნა** ჭამა: „რომელნი ძოვედ შორის შროშანთა“ O, **ქება 4,5;** „ყოველთა გზათა ზედა ძოვდენ“ **ეს. 49,9;** „ძოვდეს მგელი კრავთა თანა“ **I, ეს. 11,6;** „კონიონსა შაშუნი ძოვენ“ **ბ. კეს.-ექუს. დღ. 67,29;** „რომელიმე მათგანი (თევზთაგანი) ძოვს უყსა, და რომელიმე თივასა“ **ბ. კეს.-ექუს. დღ. 99,2;** „ერთსა საძოვარსა ვძოთ“ **მ. სწ. 106,11.** „მან წარავლინა იგი ველად თჳსა **ძოვნად ღორთა**“ **ლ. 15,15.** იხ. დაძოვება, მოძოვება, საძოვარი; შდრ. პურის-ძოვა.

**ძოვება, ძოება, ზოება** ძოვნა, ჭამა: „წარვედით და აძოებდით“ M, **დაბ. 29,7;** „აძოვებდეს მწყემსნი იგი თავთა თჳსთა“ O, **ეზეკ. 34,8;** „აძოვნეს იგინი უფალმან ფართოსა ადგილსა ვითარცა კრავნი“ O, **ოვსე 4,16;** „ზროხათა აძოებდა“ **მ. ცხ. 350r;** „აზოებდეს სამწყსოსა“ H—**341,200.** იხ. ძოვა.

**ძონძ-ი** ძველი სამოსელი; «ბებკული», ჭინჭი: „მძაგს იგი, ვითარცა ძონძი გარეშე მჯდომელისაჲ“ O, **ეს. 14,16;** „გამოიღო მიერ ძონძი ძუელი და საბელი და შთაუგდო იგი იერემია წინაწარმეტყუელსა მღჳმესა მას“ O,—„გამოიხუნა მიერ ძუელნი ბებკულნი და ძუელნი საბელნი და შთაყარნა იგინი იერემიას მიმართ მღჳმედ“ **pb., იერემ. 38,11;** „ვითარცა ძონძი დედაკაცისა წიდოვანისაჲ“ **I, ეს. 64,6;** „ეძინა ძონძითა რაჲთმე დაბებკულითა მოსილსა“ **მ. ცხ. 210v;** „აღდგა, შემოსილი ძონძებითა, და მოჭმართა მიღებად ჴელის-საქმისა“ **ი.-ე. 48,30;** „მოსილ არნ იგი სამოსლითა ძონძითა და ბაყლეანითა“ **ლიმ. 77,29.**

**ძორვა** იხ. ზორვა.

**ძოლან** იხ. ძუღუან.

**ძოწ-ი** წითელი ფერის საცხებელი პირისა; წითელი ფერის ნივთი: „ძოწითა მეწამულ ქმნა ფერი მისი“ O, **სიბრძ. სოლ. 13,14;** „ზღუასა შინა შთაჴდიან მეყურჭუმენი, რაჲთა აღმოიღონ მიერ ძოწი იგი მრავალსასყიდლისაჲ“ **მ. სწ. 191,7.**

**ძოწეულ-ი** წითელი ტანსაცმელი; «პორფირი»: „შეჰმოსეს მას ძოწეული“ C,—„სამოსელი ძოწეული შეჰმოსეს მას“ DE, **ი. 19,2;** „იაკინთჱ და ძოწეული და მეწამული მრჩობლი და ბისონი ძახილი“ O, **გამოსლ. 25,4;** „ძოწეულისაჲ“ O,—„პორფირი“ M, **ქება 3,10;** „დააპო სამოსელი თჳსი ძოწეული“ **ფლკტ. 155,20;** „მარიამ წარიღო ძოწეული იგი და სთვიდა მას“ **ღშობ. 188, 16;** „დედანი მდიდარნი შესწირვიდეს ძოწეულსა და ქუროვნი — სთულსა ღებულსა“ **მ. სწ. 276,31.** იხ. ძოწი.

**ძოწეულის-მოფარდულ-ი** ძოწეულით მოვაჭრე: „დედაკაცი ერთი... ძოწეულის-მოფარდული ქალაქისა თიატრონისაჲ“ **საქ. მოც. 16,14.** იხ. მოფარდული.

**ძრახვა** იხ. ზრახვა.

**ძრვა** «აღტრვა», «ძრწოლა», ძვრა (მიწისა); დაძვრა, შფოთი, ღელვა: „იძრა და შეძრწუნდა ქუეყანაჲ“ **ფს. 17,8;** „სამისაგან იძრვის ქუეყანაჲ“ O, **იგ. სოლ. 30,21;** „წყალობითა მაღლისაჲთა იგი არა იძრას“ **Ꞇ, ფს. 20,8;** „იძრვოდა ადგილი იგი სიმრავლისა მისგან“ **რიფს.** „მეშინოდის ჩუენ ძრვასა ქუეყანისასა“ Ꞇ,—„მეშინოდის მე ძრწოლასა ქუეყანისასა“ **Ꞇ, ფს. 45,3;** „ძრვასა ბანაკისასა“ **pb.,**—„აღტრვასა ბანაკისასა“ G, **რიცხ. 4,15;** „ძრვაჲ იყო დიდ ზღუასა შინა“ **მთ. 8,24;** „იქმნეს ძრვანი დიდ-დიდნი და საშინელნი“ **ფლპ. მოც. 7,38;** „ლახურისა და ჰოროლისა ძრვაჲ“ **იობ 39,20;** „დასცხრა ზღუაჲ იგი ძრვისაგან თჳსისა“ O, **იონა 1,15.** იხ. განძრვა, გარდაძრვა, დაძრვა, იძრვისი, უძრავი, შეძრვა, წარმოძრვა, წარძრვა.

**ძრიელ-ი** იხ. ძლიერი.

**ძრიელება** იხ. ძლიერება.

**ძროხა** იხ. ზროხა.

**ძრწოლა, ძწოლა** რყევა, შიში, «შეშინება», კანკალი, «ზრზოლა»: „დედაკაცი იგი შეშინდა და ძრწოდა“ **მრ. 5,33;** „დედაკაცსა მას შეეშინა და ძწოდა“ DE, **მრ. 5,33;** „პირისა შენისაგან ძრწიან ყოველნი მეფენი“ M, **I ნშტ. 29,11;** „რაჲთა ეშინოდის და ძრწოდიან პირისაგან ღმრთისა“ O, **დან. 6,26;** „ძრწის ყოველი მკჳდრი“ G,—„შეშინებულ არიან ყოველნი იგი მკჳდრნი“ M, **ისუ ნ. 2,28.** „**ძრწოლამან** შეიპყრნა იგინი“ **ფს. 47,7;** „განილჳძა ძრწოლით“ **ვარ. 823;** „აღვდეგი ძრწოლით“ **I, დან. 10,11;** „ძწოლასა შინა ვიყავ მრავალსა თქუენდა მიმართ“ **I კორ. 2,3;** „შიშმან და ძწოლამან შეიპყრა იგი“ **ი. მოც. 62,2;** „ძრწოლაჲ შეედვა მას“ **საქ. მოც. 16,29;** „იწყო ძწოლად, ვითარცა ლერწამმან“ **Sin. — 11,112v.** „შეედვა ძრწოლა ძუალთა ჩემთა“ G,—„შეედვა ზრზოლაჲ ძუალთა ჩემთა“ O, **ამბ. 3,16.** იხ. მძრწოლარე, უძრწოლველი.

**ძრწოლება, ძწოლება:** „დააკუეთა იგი ეშმაკმან მან და აძრწოლებდა (აძწოლებდა C)“ **ლ. 9,42.** იხ. ძრწოლა.

**ძრწუნება** იხ. შეძრწუნება.

**ძუ, ძუვ-ი** დედალი, ხვადი: „რაჟამს შვნის ძუმან ლომმან ლეკუნი“ **ფიზ. II 59;** „ვითარცა ლომი ძუვი და ფრთენი ესხნეს“ O, **დან. 7,4;** „ძუვნი ლომნი ენითა ჰლოშნიდეს ფერჴთა მათთა“ **Sin.—11,221v.**

**ძუალ-ი:** „ძუალთა ჩემთაგანი და ჴორცთა ჩემთაგანი ხარ შენ“ O, **დაბ. 29,14;** „ჩუენ ძუალნი შენნი და ჴორცნი შენნი ვართ“ M, **I ნშტ. 11,1;** „აღვიხუენით პატიოსანნი ძუალნი და გამოვიხუენით წმიდასა მას ეკლესიასა“ **შუშ. XIX 9;** „შე-მცა-გუაჭმების ტყავი ჩუენი ძუალთა ჩუენთა“ **მ. სწ. 168,18.** შდრ. ზურგის-ძუალი, პილოჲს-ძუალი.

**[ძუალედ-ი]** იხ. პილოჲს-ძუალედი.

**ძუელ-ი** ძველი: „არავინ სუამნ ძუელსა ღჳნოსა და მეყსეულად ჰნებავნ ახალი“ **ლ. 5,39;** „მოაპის ცოცხალიცა იგი... ახალმან მან ძუელისაჲ მის“ **მრ. 2,21;** „გლახაკსა არა აქუს ძუელიცა სამოსელი“ **მ. სწ. 85,23;** „ძუელი იგი დღეთაჲ დაჯდა“ O, **დან. 7,9.**

**ძუელ-ნ-ი წიგნ-ნ-ი** ძველი აღთქმის წიგნები: „მისცეს... სხუაჲ წიგნი, რომელსა სწერიან ყოველნივე ძუელნი წიგნნი და საწინაჲსწარმეტყუელოჲ და მაკაბელთაჲ“ **ი.-ე. 22,30.** იხ. დასაძუელებელი, დაუძუელებელი, დაძუელება, ნაძუელი, ნაძუელავი, სიძუელე.

**ძუელის-ძუელ-ი** ძველზე ძველი: „შჭამდეთ ძუელთა და ძუელის-ძუელთა“ G, **ლევიტ. 26,10.** იხ. ძუელი.

**ძუელძუელ-ი** ძლიერ ძველი: „ესრეთვე სამოსელსა, ძუელძულსა და დაბებკულსა, გლახაკთა განუყოფენ“ **მ. ცხ. 245v.**

**ძუვ-ი** იხ. ძუ.

**ძულ-**: „მე ვსძულ (სოფელსა)“ **ი. 7,7;** „რომელსა მე ვსძულდე, მამაჲცა ჩემი სძულს“ C, **ი. 15,23;** „ვის უყუარს ცოდვაჲ, მას სძულს თავი თჳსი“ **ფს. 10,5.** იხ. აღძულება, კაცის-მოძულე, კეთილის-მოძულე, მოძულება, საძულელი, სიძულილი.

**ძულება, ძულობა** «ძაგება», «მოძულება»: „მაშინ იძულებდენ ურთიერთას“ C,—„იძულობდენ ურთიერთას“ DE, **მთ. 24,10;** „გძულობს თქუენ სოფელი“ **I ი. 3,13;** „მძორთა მათთა სძულობდეთ“ G,—„მძორი მათი გძაგდინ“ O, **ლევიტ. 11,11;** „არა გძულდეს (მოიძულო G) ძმაჲ შენი“ M, **ლევიტ. 19,17;** „არა ვშურობდეთ ერთიერთსა და არცა ვსძულობდეთ“ **მ. ხწ. 268,21;** „გლახაკი ვინმე მძულობს და მე მიყუარს“ **Ath.—12,112v.** იხ. ძულ-.

**ძურომა** «სლვა», ძვრომა: „რომელნი ძურებიან ქუეყანასა ზედა“ O, **ლევიტ. 11,29;** „რომელი ძურების (ვალს G) პირსა ზედა ქუეყანისასა“ M, **II შჯ. 4,18;** „ძურებოდიან ქუეყანასა“ O, **მიქ. 7,17;** „დავრდომილ იყო... და ქუე ძურებოდა“ **ლ. 16,20.** იხ. საძურომელი, შეძურომა.

**ძუღუან, ძოღან** «პირველ მესამისა», «მესამესა დღესა», გუშინწინ: „არცა ყოფილ იყოს გული მისი სიძულილით მისა მიმართ გუშინ, გინა თუ ძოღან“ M,—„ამან არმოძულებამან მისმან პირველ გუშინდლისა და პირველ მესამისა“ G, **II შჯ. 19,4;** „რომელ არა იცოდე შენ გუშინ და ძუღუან“ O, **რუთ 2,11;** „გუშინ და ძუღუან ეძიებდით დავითს“ **II მფ. 3,12;** „ვიდოდა ვითარცა გუშინ და ძუღუან“ pb.,—„ვიდოდა ვითარცა გუშინ და მესამესა დღესა“ G, **ისუ ნ. 4,18;** „გუშინ და ძუღუან შეგჳწყნარნეს ქრისტეს-მოყუარეთა“ **ლიმ. 92,37.**

**ძუღუანდელ-ი** გუშინწინდელი: „შევიდა... ვითარცა გუშინდელსა დღესა და ძუღუანდელსა დღესა ორთა ხოლო მჴევალთა თანა“ **I, დან. 13,15;** „სადა უკუე არიან მებრ გუშინდელნი შენნი ნაქმარნი და ძუღუანდელნი?“ **მ. ცხ. 64v;** „არა იყო მისა მიმართ (პირი ლიბანისი), ვითარ-იგი გუშინდელსა და ძუღუანდელსა დღესა“ **დაბ. 31,2;** „ვერ შემძლებელ ვარ გუშინდითგან და ძუღუანდითგან“ O, **გამოსლ. 4,10.** იხ. ძუღუან.

**ძუძუ** «სასძეური»: „ნეტარ არს... ძუძუნი, რომელთა სწოვდი“ **ლ. 11,27;** „უმჯობჱს არიან ძუძუნი შენნი უფროჲს ღჳნისა“ O, **ქება 1,1;** „ყრმისა მოწყუედაჲ ძუძუჲსაგან“ **მ. ცხ. 147r;** „შორის ძუძუთა ჩემთა განისუენეს“ M,—„შორის სასძეურთა ჩემთა განისუენეს“ O, **ქება 1,12.**

**ძუძეულ-ი** გაზრდილი: „იწყო სიტყუად ძუძეულისა მის თჳსისა“ **რიფს. 168,20.** იხ. ძუძუ.

**ძუძუჲს-მტე** ძუძუს მოზიარე, რძის მოზიარე: „იყო ძუძუჲს-მტჱ ჰეროდე მეფისაჲ“ **საქ. მოც. 13,1;** „ფარნავაზ,—ძუძუჲს-მტე ფარსმან ქველისა“ **ქ. ცხ. 56,9.** იხ. მტე.

**ძუძუჲს-მწოვარ-ი** «მწოვარი»: „დაიკლნეს ყრმანი ძუძუჲს-მწოვარნი“ O, **გოდ. იერემ. 2,20;** „მიჰხედენ ყრმასა მცირესა ძუძუჲს-მწოვარსა“ **H—622,33r;** „უმკჳდრო ყვნეს... ძუძუჲს-მწოვარნი... მოხუცებულთა თანა დღითა“ Pb.,—„უშვილო ყვნეს... მწოარი დადგრომილისა თანა მოხუცებულისა“ G, **II შჯ. 32,25.** იხ. მწოვარი.

**ძჳნ-ი** შანთი, გახურებული რკინის ნაჭერი: „მსგავს იყო შენ ძჳნსა რკინისასა, რომელსა სცემნ მჭედელი ფრიად“ **მ. ცხ. 51r.** იხ. განძჳნება (-ული), ძჳნება, მძჳნვარე, მძჳნვარება.

**ძჳნება** მრისხანება: „ეძჳნებოდა სულსა მისსა მის თანა“ **საქ. მოც. 17,16.** იხ. ძჳნი; შდრ. მძჳნვარე.

**ძჳრ-ი** «ბოროტი», «ჭირი», შური, ავი, ცუდი; «მანკიერება»: „რაჲ ძჳრი (ბოროტი DE) უქმნიეს“ C, **მთ. 27,23;** „ძჳრსა იჳსენებთ თქუენ ჩემ ზედა“ O, **იოვ. 3,4;** „რად ზრახავთ ძჳრსა?“ **მთ. 9,4;** „რომელი წამწამებნ თუალითა, იგი ნივთებნ ძჳრსა“ O, **ზირ. 27,25;** „შენ გამო შემემთხჳა მე ძჳრი ესე“ **ფლკტ. 138,24;** „ვიხილე ძჳრი (ჭირი Ղ) ერისა ჩემისაჲ“ **საქ. მოც. 7,34;** „იგი ძჳრსა ზრახვიდეს ჩემთჳს ნაცილად“ O, **ოვსე 7,13;** „არცა უკუნისამდე ძჳრი იჳსენოს“ Ղ,— „არცა უკუნისამდე დაჰმარხოს მანკიერებაჲ“ Ꭲ, **ფს. 102,9.** იხ. გულძჳრი, გულძჳრება/გულძჳრობა, დაძჳრება, უძჳრესი, უძჳრჱსი.

**ძჳრება** «ძჳრ ქმნა», ავი თვალით შეხედვა: „ეძჳრის თუალი შენი ძმასა შენსა მოქენესა“ G,—„თუალ ძჳრ იქმნე ძმისა მის შენისა ნაკლულევანისა“ M, **II შჯ. 15,9.** იხ. ძჳრი.

**ძჳრით** «ძლით», გაჭირვებით, ძლივს: „ძჳრით (ძლით Ղ) შეუძლეთ დაპყრობად ჭუამალდისა“ **საქ. მოც. 27,16.** იხ. ძჳრი.

**ძჳრის-ზრახვა** ბოროტმეტყველება, მზაკვრობა: „შემემთხუეოდეს მე ძჳრის-ზრახვათაგან ჰურიათაჲსა“ **საქ. მოც. 20,19;** „იყო მუნცა ძჳრის-ზრახვაჲ მისთჳს ჰურიათაგან“ **საქ. მოც. 20,3.** იხ. ზრახვა.

**ძჳრის-მეტყუელ-ი** «შემასმენელი», დამბეზღებელი: „არს რომელი ძჳრის-მეტყუელ არს თქუენთჳს“ C,—„არს შემასმენელი თქუენი მოსე“ DE, **ი. 5,45;** „ძჳრის-მეტყუელად შენ ზედა აღდგომილ არიან“ **თეკლა 100,10.** იხ. მეტყუელი.

**ძჳრის-მეტყუელება**: „ყოველივე... სიტყუაჲ, რომელი ვერ ძალ-უც პირის-პირ თქუმად მოყუსისა, ძჳრის-მეტყუელებაჲ არს“ **მ. ცხ. 271r.** იხ. მეტყუელება.

**ძჳრის-მზრახვალ-ი** მოღალატე, ბოროტმეტყველი, ბოროტგანმზრახველი: „განიფრთხონ ძჳრის-მზრახვალთა შენთა“ O, **ამბ. 2,7;** „მოკლა ძჳრის-მზრახვალი იგი“ **ლიმ. 36,26.** იხ. მზრახვალი.

**ძჳრის-მკრებალ-ი**: „ნუ ზრუნავთ ძჳრის-მკრებალნი, მომხუეჭელნი“ **Ath.—11,114r.** იხ. მკრებალი.

**ძჳრის-მოქმედ-ი** «ბოროტის-მოქმედი», «გრძნების-მოქმედი», ბოროტმოქმედი: „მრავალთა ძჳრის-მოქმედთა შეკრიბეს წიგნები და დაწუეს“ Ⴉ,—„მრავალთა გრძნების-მოქმედთა მოკრიბეს წიგნები და დასწუვიდეს“ Ꭲ,

**საქ. მოც. 19,19**; „არა თუმცა ძჳრის-მოქმედ იყო კაცი იგი“ C,—„უკეთუმცა არა იყო ბოროტის-მოქმედი“ DE, **ი. 18,30**; „მოჰყვანდეს სხუანიცა ორნი ძჳრის-მოქმედნი მოკლვად მის თანა“ DE, **ლ. 23,32**. იხ. მოქმედი.

**ძჳრის-მოქმედება** ბოროტმოქმედება, დანაშაული: „ყრმაჲ წამლითა მოგუთა მიერ ძჳრის-მოქმედებით მომკუდარ იყო ბოროტად“ **საკ. წიგ. II 103,33**. იხ. მოქმედება.

**ძჳრის-მოჴსენე** შურის შემნახავი, «გულმანკიერი»: „გზანი ძჳრის-მოჴსენეთანი—სასიკუდინე“ O, **იგ. სოლ. 12,28**; „გულმანკიერმან და ძჳრის-მოჴსენემან უკუეთუ მისცეს ნებაჲ თჳსი ღმერთსა, შეიცვალოს კეთილად და სახიერად“ **მ. სწ. 310,27**. იხ. მოჴსენე.

**ძჳრის-მოჴსენება** «მანკიერება»: „გინათუ ძჳრის-მოჴსენებით სცა მას ჴელითა“ Pb.,—„ანუ მანკიერებით სცეს მას ჴელითა“ G, **რიცხ. 35,21**. იხ. მოჴსენება.

**ძჳრის-საქმე** ბოროტმოქმედება, მზაკვრობა, ცბიერება: „განაშორე სული ჩემი ძჳრის-საქმისაგან მათისა“ **ფს. 34,17**; „ძჳრის-საქმემან დაამჴუნეს საყდარნი ძლიერთანი“ O, **სიბრძ. სოლ. 5,24**; „ძჳრის-საქმესა რასმე დაგუაპყრენ ჩუენ“ **ანდ.-ანატ. 28,7**; „რას ძჳრის-საქმესა შესწამებთ კაცსა მაგას?“ **ი. 18,29**. იხ. საქმე.

**ძჳრის-სიტყუა** «ბოროტის-თქუმა», დასმენა: „რომელი ძჳრს-იტყოდის მამისათჳს“ C,—„რომელმან ბოროტი თქუას მამისათჳს“ DE, **მრ. 7,10**; „არა ძჳრსა-იტყჳს მათთჳს“ **ანდ.-ანატ. 199,11**; „ძჳრსა იტყოდიან მათთჳს ყოველნი იგი“ O, **მიქ. 3,7**. „რომელმან... ჴელ-იწიფოს **ძჳრის-სიტყუად**“ C, **მრ. 9,39**; „ძჳრის-სიტყუად ეგულების განდგომილთა მათთჳს“ **ანდ.-ანატ. 199,19**; „განიშორეთ ძჳრის-სიტყუაჲ“ **I პეტრე 2,1**; „ძჳრის-სიტყუასა ერიდენით“ **სიბრძ. სოლ. 1,11**. იხ. სიტყუა.

**ძჳრის-ყოფა** «ბოროტის-ყოფა»: „დაიმონონ იგი და ძჳრს (ბოროტსა)-უყოფდენ“ **საქ. მოც. 7,6**. იხ. ყოფა.

**ძჳრის-წამება** ბოროტმეტყველება: „რომელნი-იგი ნაცილსა ძჳრის-წამებასა მის ზედა იტყოდეს“ **იპ. რომ.-კურთხ. მოხ. 160,3**. იხ. წამება.

**ძჳრის-ხილვა** მოშურნეობა: „ხედავთა, ძმანო, თუ რასა მოგუატყუებს ჩუენ სულგრძელებაჲ და სიმდაბლჱ და მოთმინებაჲ ძჳრის-ხილვათაჲ?“ **მ. ცხ. 173v**. იხ. ხილვა.

**ძჳრის-ჴსენება, ძჳრ-ჴსენება** ავნაქმრის მოგონება, მოშურნეობა, გულღრძოობა: „რაჲთა იჴმნას ყოვლისაგანვე ძჳრის-ჴსენებისა და სილაღისა“ **მ. ცხ. 75r**; „რაჲთა იჴმნას ყოვლისაგანვე საქმისა მსოფლიოჲსა და უფროჲს ყოვლისა ძჳრის-ჴსენებისაგან და ზუაობისა“ **მ. ცხ. 80v**; „ძჳრ-ჴსენებათა იწურთის“ **მ. ცხ. 58v**. იხ. ჴსენება.

**ძჳრმოჴსენე** მოშურნე, გულღრძო: „რომელსა არად შეერაცხოს ნივთი რაჲ ამიერი, არა არს იგი ძჳრმოჴსენე“ **მ, ცხ. 54r**. იხ. მოჴსენე.

**ძჳრუჴსენებელ-ი** ბოროტის არ მომხსენე, არაგულღრძო: „უფალო მოწყალეო, რამეთუ ძჳრუჴსენებელ ხარ“ **მ. სწ. 17,10**. იხ. უჴსენებელი.

**ძჳრუჴსენებლობა** გულუღრძოობა: „რომელსა უნდეს ძჳრუჴსენებლობაჲ, მოიძულებს განკითხვასა“ **მ. ცხ. 25r**. იხ. უჴსენებლობა.

**ძჳრ-ძჳრ-ი** ძლიერ ავი, ცუდი: „ძჳრ-ძჳრითა ტანჯვითა მოვსრნე ყოველნი“ **ბალ. 11,7**; „ყრმაჲ ჩემი ძეს სახლსა შინა ჩემსა დაჴსნილი, ძჳრ-ძჳრად ტანჯული“ C, **მთ. 8,6**; „ძჳრ-ძჳრად მოაკუდინეთ იგი“ **რიფს. 176,43**; „ვიდრეღა ძჳრ-ძჳრად მოწყუენდის იგინი“ **ფიზ. VIII 17**; „არა მდიდარი ძჳრ-ძჳრად გუემული გუამითა თჳსითა“ O, **ზირ. 30,14**. იხ. ძჳრი.

**ძჳრძჳრად-ი** უბოროტესი, უსასტიკესი: „ძჳრძჳრადითა ტანჯვითა წარგწყმიდნე თქუენ“ **ფლკტ. 145,24**. იხ. ძჳრ-ძჳრი.

**ძჳრხილულ-ი** ავის მნახველი: „იქცეოდეს ხალენებითა და თხის-ტყავებითა ნაკლულევანნი, ჭირვეულნი, ძჳრხილულნი“ **ჰებრ. 11,37**. იხ. ხილული (ხილვა).

**ძჳრ-ჴსენება** იხ. ძჳრის-ჴსენება.

**ძღოლა** «გზის-ყოფა», წინამძღვრობა, გაძღოლა; «მოძღოლა»: „უძღოდე მას ყოველსა ქუეყანასა“ M,—„გზაუყავ მას ყოველსა შინა ქუეყანასა ქანაანისასა“ G, **ისუ ნ. 24,3**; „გიძღოდის თქუენ ყოვლითა ჭეშმარიტებითა“ C, **ი. 16,13**; „დედის-მუცლითგან უძღოდე მათ“ O, **იობ 31,18**; „უძეღუ მშჳდთა საშჯელსა“ **ფს. 24,9**; „უწინარეს შემუსრვისა ძღჳნ გონებაჲ“ O, **იგ. სოლ. 16,18**; „ღმერთი უძღოდა მას ეგჳპტით“ Fr.,—„ღმერთი მოუძღუა მას ეგჳპტით“ G, **რიცხ. 24,8**; „რომელნი კეთილად ძღოდიან ხუცესნი“ **I ტიმ. 5,17**; „თუალნი ხედვენ და უძღჳან ფერჴთა, ვიდრეცა მიაქუნდეს გუამი“ **მ. სწ. 176,10**. იხ. მიძღოლა, წარმოძღოლა, წარძღოლა, წინა-ძღოლა, წინა-წარძღოლა.

**ძღომა** იხ. გა(ნ)ძღომა, გა(ნ)მაძღარი, განძღება, მაძღარი, მაძღრივ, მაძღრობა, უძღები.

**ძღომა** სწავლა, ძღოლა: „დაგჳტეობიეს გზაჲ ჭეშმარიტებისაჲ და ძღომაჲ წმიდათაჲ“ **მ. ცხ. 50v**. „იყო იგი ძღომილ ეშმაკისაგან“ **მ. ცხ. 144v**. იხ. წარმძღომი.

**ძღუ-**

**ძღუანება, ძღუნება** მოტანინება: „მიძღუანე მე ძელი ნაძჳსაჲ, ფიჭჳ და ნაძჳ ლიბანით“ **II ნშტ. 2,8**; „უძღუნებნ მას მანანასა“ O, **IV მფ. 17,3**. იხ. მოძღუანება, წარმოძღუანება, წარძღუანება.

**ძღუანვა** იხ. ერის-მძღუარი, თავმძღუარი, კეთილის-მოძღუარი, მესაპყრობილეთ-მოძღუარი, მოძღუარი, მოძღურება/მოძღურობა, მძღუანველი, მძღუარი, ნიორაკთ-მოძღუარი, წარძღუანვა, წინაძღუანვა, წინა-წარძღუანვა.

**ძღუენ-ი** (ძღუნისა) «მსხუერპლი», შესაწირავი, მისართმეველი, «ნაანგარები»: „უკუეთუ ყოლად-დასაწუველი იყოს ძღუენი მისი ზროხათაგან“ G, — „უკუეთუ მრგულიად-დასაწუველი იყოს მსხუერპლი იგი მისი... ზროხათაგან“ O, **ლევიტ. 1,3**; „მიიღე ძღუენი ესე ჴელთაგან ჩემთა“ O, **დაბ. 33,10**; „ძღუენმან და ქრთამმან დაუბრმნის თუალნი ბრძენთანი“ O, **ზირ. 20,31**; „ძღუენსა რჩეულსა მოიღებდეს მათგან“ O, **ამოს 5,11**; „ძღუნად თავსა თჳსსა შესწირვიდა მეფისა მის მიმართ“ **შუშ. I 22**; „ძღუენი ვეცხლისაჲ არა მიიღეს“ G,—„ნაანგარები ვეცხლი არა მოვიღე“ M, **მსჯ. 5,19**. იხ. მოძღუნება.

**ძწოლა** იხ. ძრწოლა.



**წილ** ქართული ანბნის 31-ე ასო, რიცხვითი მნიშვნელობა — 4000.

**წაბლ-ი** იხ. მოწაბლე.

**წაგება** იხ. წარგება.

**წადიერ-ი, წადნიერ-ი** მოსურნე: „მათთჳს ვიტყჳ, რომელნი სურვიელ და წადიერ არიან წინამძღურობასა“ **მ. სწ. 82,17**; „ისმინის... და ფრიადცა ყვის და წადნიერად ერჩინ მას“ C, **მრ. 6,20**. იხ. წადილი.

**წადიერება** სურვილი, წადილი, «ნდომა»: „თქუენ უწყით, რაჲ-იგი იყო წადიერებაჲ ჩემი პირველითგანვე“ **ბალ. 156,28**; „წამებისა წადიერებითა განჰმზადნეს თავნი თჳსნი ქრისტჱსთჳს“ **საკ. წიგ. II 76,1**; „დასნეულებულ ვართ... წადიერებითა სამოსლისაჲთა“ **მ. სწ. 264,25**. იხ. წადიერი.

**წადილ-ი** სურვილი, «ნდომა», «გულის-სიტყუა», «გულის-თქუმა»: „სწადოდა მრავლით ჟამითგან ხილვაჲ მისი“ C, — „უნდა მისი ხილვაჲ მრავლით ჟამითგან“ DE, **ლ. 23,8**; „სწადოდა მისა“ I, — „აღივსნეს იგინი გულისთქუმითა მის ზედა“ O, **დან. 13,9**; „რომლისათჳსცა-იგი გწადოდა, მოგეცა შენ“ **ფლკტ. 137,27**; „გწადის, ვითარმცა უძჳრესნი ტანჯვანი შეგემთხჳნეს“ **ფლკტ. 142,4**; „სწადინ აღვსებად“ C, — „გული-ეტყოდა განძღებად“ DE, **ლ. 15,16**. „ხუცესმან აღავსენ **წადილი** თქუენი“ **შუშ. XVII 14**. „აღესრულა ჩემი წადილი“ **კ. იერ.-პოვ. სამშჭ. 248, 5**. იხ. მოწადილი, საწადელი.

**წადნიერ-ი** იხ. წადიერი.

**წავლა** იხ. წარვლა.

**წავლენა** იხ. წარვლენა.

**წათ-ი** კეტი, ჯოხი: „ვითარცა ავაზაკსა ზედა მოსრულ ხართ მახჳლითა და წათებითა“ **ლ. 22,52**; „უბრძანა წათითა გუემაჲ“ **ანდ.-ანატ. 2 6,8**; „მოვკლა ვეშაპი იგი თჳნიერ მახჳლისა და წათისა“ O, **დან. 13,25**.

**წათოსან-ი** კეტებით, ჯოხებით აღჭურვილი: „მივიდა კაცებითა წათოსნებითა“ **თეკლა 99,13**; „მოიწია იუდა... და მის თანა ერი მახჳლოსნები და წათოსნები“ C, **მრ. 14,43**. იხ. წათი.

**წათქრომა** «რბოლა»: „ერთი იგი მოწაფჱ წინა წაჰთქრა (რბიოდა (DE) უადრეს პეტრესა“ **ი. 20,14**. იხ. თქრომა.

**წალ-ი** «ვაცი»: „მოჰგუაროს... წალი თხათაგან ცოდვისათჳს“ G, — „შეწიროს... ვაცი თხათაგან ცოდვისათჳს“ O, **ლევიტ. 5,6**.

**წალა**: „ყოველივე მატლ და წუთხ და წალა იქმნას“ **მ. სწ. 225,28**; „მიყო ჴელი თჳსი წუთხსა მას და წალასა“ **მ. ცხ. 172v**; „აღესვა მას (ლომსა) ჩნდჱ და შეუდგა წალაჲ“ **Sin—8,367v**.

**წალთ-ი** წალდი: „სცა მას წალთითა ფერცხალთა ზედა“ **Ath.—12, 30v**.

**წალკოტ-ი** ყვავილნარი, ბაღი: „შეჰკავს მონაზონსა, რაჲთა არა მოცალე იყოს წალკოტთათჳს და მტილთა“ **მ. ცხ. 79r**.

**წამ-ი** წუთი: „ნუმცა განკეშორების, ნუცა დღისი და ნუცა ღამე, ნუცა ჟამ ერთ და ნუცა წამ ერთ“ **მ. სწ. 210,29**; „ერთსა შინა წამსა... უპატიოსნესი ნაშობი მათი განრყუნილ იყო“ O, **სიბრძ. სოლ. 18,12**.

**წამ-ი** წამწამი; დახამხამება: „წამნი თქუენნი გარდამოადინებედ წყალსა“ O, **იერემ. 9,18**; „ძილისა ხარკი ზედგომით გარდაიჴადის და წამსა შინა თუალისასა განიშორა“ **არსტ. 62,16**; „წამსა შინა თუალისასა მიიწინეს სახლსა მის ყრმისასა“ **A—92,154**. იხ. მეწამწამე, წამწამი.

**წამ-ი** სასწორის ულლის შუაზე აღმართული ისარი: „ვითარცა წამი სასწორისაჲ არს ყოველი სოფელი შენ წინაშე“ O, **სიბრძ. სოლ. 11,23**; „ყოველნი წარმართნი... ვითარცა წამი სასწორისაჲ შეირაცხნეს“ I, **ეს. 40,15**.

**წამალ-ი** (წამლისა) საღებავი: „ჭერ-არს მსგავსად ჴელოანთა მათ მხატვართა მოვლებად უმეტესთა წამალთა, რაჲთა უსრულესადრე ხატი იგი სიტყჳსაჲ გამოგისახოთ“ **A—92,390**; „ვითარცა ხატი მეუფეთაჲ, გამოწერილი შუენიერადრჩეულითა მით მრავლითა წამლითა“ **Sin — 97,54v**; „შეამკვე კეთილითა და მრავალფერითა წამლითა გონებაჲ შენი, რაჲთა არა შენ ძლით იგმოს გამომხატველი შენი“ **მ. სწ. 290,2**.

**წამალ-ი** (წამლისა): „სალბუნი და წამალი დაგდვა, რაჲთა, ჰე, ღამე თუ განიკურნო!“ **შუშ. VII 16**; „სწავლაჲ მისი, ვითარცა წამალი ცხორებისაჲ მიითუალიან“ **ი.-ე. 39,36**; „მეკობარი სარწმუნოჲ — წამალი იგი საკურნებელი“ **ოქრ.-მარხ. და იონ. 109,30**; „დასდებდა წამალსა მას“ **კ. იერ.-ნათლისღ. 86,20**; „ენება მოკლვაჲ ებისკოპოსისაჲ გრძნებითა და წამლითა“ **ლიმ. 45,19**; „იყო ესე, ვითარცა წამალი მტკივანი“ **H—341,627**. იხ. მეწამლე, მოწამლე, მწამლველი, წამლეანი.

**წამართ, წაღმართ** «მიმდემი», იქით, პირდაპირ: „დღესა მერვესა და წამართ“ G, — „მერვით დღითგან და წამართ“ pb., **ლევიტ. 2',27**; „ზურგნი მათნი მიექცინეს ტაძრად... და პირნი მათნი — წამართ“ I, **ეზეკ. 8,16**; „აწესენით გულნი თქუენნი ამით დღითგან და წამართ“ pb., — „დააწესენით გულნი თქუენნი ამიერ დღითგან და მიმდემი“ O, **ანგ. 2,18**.

**წამება** «მოწამე-ყოფა», «შეწამება», დამოწმება, «მცნება», «მოწმება», მარტვილობა: „ეწამებით თავთა თქუენთა“ C, — „სწამებთ თავით თჳსით“ DE, **მთ. 23,31**; „რაჲ ვიხილეთ, ვწამებთ“ C, **ი. 3,11**; „თქუენ თჳთ მეწამებით მე“ DE. — „მოწამე ხართ ჩემდა“ C, **ი. 3,28**; „გულთ-მეცნიერი ღმერთი ეწამა მათ“ **საქ. მოც. 15,8**; „გარდაკუალე და უწამე ერსა მას“ O, **გამოსლ. 19,10**; „ვიწამენ მოწამენი“ I, — „ვიმოწმენ მოწამენი“ O, **იერემ 32,10**; „გიწამებ თქუენ დღეს ცასა და ქუეყანასა“ G, — „შეგწამებ მე დღეს თქ ენ წინაშე ცასა და ქუეყანასა“ M. **II შჯ. 4,26**; „ჩუენ ვეწამებით სიტყუათა შენთა“ **საკ. წიგ. II 77,34**; „ვითარცა წამებენ მის მიერ თარგმნილთა წიგნთა შინა აღწერილნი ანდერძნი“ **ი.-ე. 15,9**; „სიტყუანი მისნი საქმეთა მისთა ეწამებოდიან“ **Sin.—97,57v**. „არა სწორ იყვნეს **წამებანი** მათნი“ DE. — „არა ერთ იყო წამებაჲ იგი მათი“ C, **მრ. 14,56**; „ორთა კაცთა წამებაჲ ჭეშმარიტ არს“ **ი. 8,17**; „რომელი შესწამებდეს

მეგობარსა თჳსსა წამებასა ცილსა“ O, იგ. სოლ. 25,18; „რამეთუ თანამშრომელ გექმენ წამებასა მაგას“ ანდ.-ანატ. 222,16; „შევიყუარენ წამებანი შენნი“ Ꞇ. — „... მცნებანი შენნი“ Ꞁ, ფს. 118,17; „თჳნიერ წამებითა წერილთაჲთა არარას დაამტკიცებნ თავით თჳსით“ ი.-ე. 47,2. იხ. დაწამება, მოწამე, მოწამება, საწამებელი, უწამებელად, შეწამება, ცილის-წამება, ცრუ-წამება, ძჳრის-წამება.

**წამება** «წამ-ყოფა», თვალით-ნიშნება, ჩვენება: „წამწამნი შენნი სიმართლესა წამებედ“ O, — „წამნი შენნი რაჲთა წამ-უყოფდენ სიმართლესა“ pb., იგ. სოლ. 4,25; „უწამებდ მათ გზასა“ O, გამოსლ. 18,20. იხ. წამი.

**[წამება]** დაწვრილება. იხ. განწამება.

**წამ(ის)-ყოფა** «წამება», «თუალის-ყოფა», «მოსწავება»: „წამს-უყოფდეს, რომელნი იყვნეს ერთსა მას ნავსა“ ლ. 5, 7; „თუალ-უყოფდეს მამასა მისსა“ ლ. 1,62; „წამ-უყვნა (თუალ-უყვნა C) მას სიმონ, რაჲთა ჰკითხოს“ ი. 13,24; „იგი წამს-უყოფდა მათ“ DE, — „იგი მოასწავებდა მათ“ C, ლ. 1,22. „მიიღებენ შერისხვასა **წამის-ყოფისაგან** საღმრთოჲსა სულნი იგი ბოროტისანი“ მ. ცხ. 86r. იხ. ყოფა.

**წამლეან-ი, წამლიან-ი** შხამიანი, მოწამლული: „უკუეთუ მესროდის ჩუენ მტერი ისრითა მისითა წამლეანითა, წინა აღუდგათ ჩუენ ფარი იგი ლოცვისაჲ“ მ. ხწ. 144,12; „უპყრობდა იგი ჴელითა გუელთა და ღრიაკალთა და ყოველთა მათ ქუეწარმავალთა წამლიანთა“ მ. ცხ. 427v. იხ. წამალი.

**[წამლვა]** იხ. წამალი; შდრ. მწამლველი, მწამლველობა.

**წამლის-მცემელ-ი** წამლის მიმცემი, მკურნალი: „არცა მიიღის მან წამალი წამლის-მცემელისაგან ბრძნისა“ Ꞇ. ფს. 57,6. იხ. მცემელი.

**წამლობა** კუდიანობა, «გრძნება»; «მწამლველობა»: „აღვჴოცო წამლობაჲ შენი ჴელისაგან შენისა“ O, — „აღვიხუნე ყოველნი გრძნებანი შენნი ჴელთაგან შენთა“ pb., მიქ. 5,11; „ცხად არიან საქმენი... რომელ არიან... წამლობანი, ჴდომანი“ Q, — „ცხად არიან საქმენი ჴორცთანი... მწამლველობანი, მტერობანი“ pb., გალ. 5,20. იხ. წამალი.

**წამოღება** იხ. წარმოღება.

**წამოცემა** იხ. წარმოცემა.

**წამ-ყოფა** იხ. წამის-ყოფა.

**წამწამ-ი**: „წარბნი და წამწამნი... მოეწუნეს ცეცხლითა“ მ. ხწ. 314,28; „წამწამნი შენნი სიმართლესა წამებედ“ O, იგ. სოლ. 4,25; „დაწუხვაჲ თუალთაჲ არნ დამძიმებისაგან წამწამთაჲსა“ გრ. ნოს.-კაც. აგებ. 169,27. იხ. წამი.

**წამწამება** თვალის ჩაკვრა, ნიშნება: „რომელი წამწამებნ თუალითა, იგი ნივთებნ ძჳრსა“ O, ზირ. 27,25; „მსგავს არს იგი მეძავსა, რომელი სხუასა ზრახავნ და სხუასა უწამწამებნ“ მ. ხწ. 90,23. იხ. წამწამი.

**წანა** წვეულება: „ყო წანა დიდ ორნეა და დაწყჳდა ზროხაჲ და საცხოვარი... მოუწოდა ყოველთა... და სოლომონს არა ხადა“ O, III მფ. 1,9.

**წანახვა** იხ. წასანახავად.

**[წანება]** იხ. დაწანება, მაწანებელი, მიწანება.

**-წარ-ი** იხ. გარეწარი, უკუანაწარ, უკუანაწარი.

**წარბ-ი** «წამი»: „წარბითა თჳსითა ამაღლდებინ“ O, — „წამითა მისითა მაღლოის“ pb., იგ. სოლ. 30,13; „წარბნი და წამწამნი... მოეწუნეს ცეცხლითა“ მ. ხწ. 314,27; „იყო იგი... გრემან თუალითა, წარბითა შეკიცულ“ თეკლა 92,17.

**წარბლარდნა** წახვევა: „წარიბლარდნა ორნივე ჴელნი“ მ. ცხ. 124v; „იწყოს მონაზონმან... და მსოფლიოთა შინა ზრუნვათა წარებლარდნოს“ მ. ცხ. 79r. იხ. ბლარდნა.

**წარბმა** წაყვანა: „წარიბა მონამან მან ათი აქლემი აქლემთაგან უფლისა თჳსისათა“ დაბ. 24,10; „წარიბ კარაული ესე“ საკ. წიგ. 92,24; „წარიბის და ასჳს წყალი“ ლ. 13,15. იხ. ბმა.

**წარგდება** წაგდება, ამოგდება, გადაგდება: „წარუგდო გუგაჲ ერთი თუალისა მისისაჲ“ ფლკტ. 138,18; „წარაგდო (სამოსელი)“ ფლკტ. 155,21; „წარუგდო მის ქუეშე ტყავი“ მ. ცხ. 335v; „თაყუანის-საცემელად კილიკი ერთი მცირჱ ქუე წარუგდებიედ“ შუშ. XIV 20. იხ. გდება.

**წარგება, წაგება** დახარჯვა: „სხუაჲ თუ რაჲმე წარაგო უმეტჱსი... მიგცე შენ“ ლ. 10,35; „რომელმან წარაგოს მონაგები თჳსი გლახაკთა ზედა“ მ. ხწ. 97,18; „მისცეს... კელინნი, რომელთა ზედა წააგეს საშენებელად“ ი.-ე. 28,6; „მკურნალთათჳს წარაგო და არარაჲ სარგებელ ეყო მას“ საკ. წიგ. II 121,35; „წარაგის იგი (მიზდი) მეძავთა თანა“ ლიმ. 48,20. „წარგებაჲ და დალევნაჲ განძისაჲ მის“ მ. ცხ. 299v. „ნივთი იგი მისი ყოველი **წარგებულ** არს არსებასა შინა მისსაო“ ბ. კეს.-ექუს. დღ. 41,17. იხ. გება; წარსაგებელი, წასაგებელი.

**წარგზავნა** «წარმოგზავნა», «მიგზავნა»: „წარიგზავნნეს (წარმოგზავნნეს Ꞁ) კრებულისა მისგან“ საქ. მოც. 15,3; „წარგზავნეს რებეკა... და ზითევი მისი“ O, დაბ. 24,59; „წარჰგზავნიდეს მას ნავთ-საყუდელსა ქრისტჱსსა“ შუშ. II 10; „სხჳთ გზით წარგზავნნა იგინი“ იაკ. 2,25; „წარგზავნეს იგი (მიგზავნეს Ꞇ) ტარსედ“ საქ. მოც. 9,30; „წარიგზავნებოდა იერუსალჱმდ“ ლ. 13,22. იხ. გზავნა.

**წარგრაგნა** შეხვევა: „წარგრაგნა არდაგსა და დადვა იგი გამოკუეთილსა მას სამარესა“ ლ. 23,53; „ნისლითა წარვგრაგნე იგი“ O, იობ 38,9; „წარიგრაგნოს, ვითარცა წიგნის-ტყავი, ცაჲ“ I, ეს. 34,4; „წარგრაგნა ქარტაჲ იგი და შთაიდვა სარტყელსა თჳსსა“ მ. ცხ. 180r. „ჰპოოთ ყრმაჲ იგი **წარგრაგნილი** სახუეველთა“ C, ლ. 2,12. იხ. გრაგნა.

**წარგუალ-** წასვლა: „წარგუალე და შთავედ სახლად მეფისა“ I, იერემ. 22,1; „აწ წარგუალე მშჳდობით“ ვარ. 828; „წარგუალეთ ჩემგან, წყეულნო!“ C, მთ. 25,41. იხ. გუალ-.

**წარგურა** წაყვანა: „წარმგუარეთ მე ეგე ვიდრე პაჵაჲსამდე“ მ. ცხ. 209r. იხ. გურა.

18; „არა აწუევდეს ჭაბუკთა სენაკთა შინა" მ. ცხ. 117v; „ოდეს წარვიდოდა დილეულ, აწჳა მათ სადილი" Ath.—12,199r. „სულისა მიერ წმიდისა **წუევითა** იტყოდეს წმიდანი ღმრთისა კაცნი" **II პეტრე 1,21.** იხ. დაწუევა, მიმოდაწუევა, მიწუევა, მოწუევა, საქმის-მაწუეველი; შდრ. მაწუეველი.

**წუეთ-ი** წვეთი, «ცუარი»: „რიცხჳ დღეთა კაცისათაჲ, დიდად თუ იყოს, ას წელ, და ესეცა ვითარცა წუეთი ზღჳსაჲ" O.—„რიცხჳ დღეთა კაცისათა, მრავალ ას წელ, ვითარცა ცუარნი ზღჳსა წყლისანი" pb., **ზირ. 18,8;** „მქჳშაჲ ზღჳსაჲ და წუეთი წყლისაჲ ...ვინ აღრაცხოს?" O,—„ქჳშანი ზღჳსანი და ცუარნი წჳმისანი... ვინ აღრაცხნეს?" pb., **ზირ. 1,2.** იხ. ნაწუეთი, საწუეთი.

**[წუეთა]** იხ. დამოწუეთა, გარდამოწუეთა, შთაწუეთება.

**წუელ-ი, წუელა** ჩალის ნამცეცი, ნაწვერალი (←ნაწველარი), ღერო, «ლელწამი»: „რაჲსა ხედავ წუელსა თუალსა შინა ძმისა შენისასა?" **ლ. 6,41;** „დაშთის მას შინა წუელი (ლელწამი pb.)" **O, ეს. 17,6;** „ვინ დამადგინოს ცვად წუელისა ველსა ზედა?" O,—„ვინ დამდვას მე ცვად ლელწმისა ველსა შინა?" pb., **ეს. 27,4;** „აღიღებნ იგი, რაჲცა დახუდის, თუ წუელაჲ რაჲმე, თუ მკედის-ნაწყუედი, ანუ თუ სხუაჲ რაჲმე უდარესი-რე" **მ. ცხ. 46v;** „ვითარცა წუელაჲ ესე ჩალისაჲ შეურაცხიეს" **მ. ცხ. 46v;** „ვიქმენ მე, ვითარცა იგი, რომელი შეჰკრებნ წუელსა ლეწვასა" **O, მიქ. 7,1.**

**წუელა** წველა, მოწველა; კრეფა: „წუელდა მათგან სძესა და გამოსწურვიდა ხაჭოსა" **H—341,394.** „ჰმსახურებდენ მათ ნაყოფთაგან მათთა და **წუელისაგან** საცხოვართაჲსა და ზროხათაჲსა" **ნრს. 70,17.** იხ. მოწუელა; შდრ. მწუელელი.

**წუენ-ი** «გბოლვილი», ნახარში: „წუენი მისი (ჴორცისა) მოიღო ქოთნითა" G,—„წუენი იგი მისი შთაასხა ქოთანსა" **M, მსჯ. 6,19;** „რომელნი ჭამენ (+ჴორცსა I) ღორისასა და სუმენ წუენსა მსხუერპლთა მათთასა" **O, ეს. 65,4;** „შეეხოს წუერსა სამოსლისა მისისასა პურისათანი ანუ წუენისაჲ, გინა ღჳნისაჲ" I,—„შეეხოს მწუერვალსა სამოსლისა მისისასა პურსა ანუ გბოლვილსა, ანუ ღჳნოთა" **G, ანგ. 2,12;** „უკუეთუ წუენისა ჭამაჲ გნებავს, ვიდოდე ეგჳპტეს" **მ. ცხ. 109r;** „მცირედ ოდენ წუენი, მხალისა შექმნული, იგიცა მცირედ მიიღის" **შუშ. XIV 14.** იხ. საწუნე.

**წუერ-ი** წვერი, «ნიყბერი», ნიკაპი: „იყოს შედებაჲ კეთროვნებისა თავსა გინა წუერსა" pb.,—„იქმნეს მის შორის ნიში კეთროვნებისაჲ თავსა შინა ანუ ნიყბერსა" **G, ლევიტ. 13,29;** „მოჰკუეცნეს თმანი და წუერნი მისნი" **იზტ. 117,21;** „წუერი დაჰყჳნოს" **I, ეს. 7,20;** „ყოველნი წუერნი დაიყჳნნენ" **I, იერემ. 48,37;** „უპყრნა წუერნი გრიგორისნი... და უწყალოდ დაჰფხურიდა მჴცეთა მისთა" **ფლკტ. 145,13;** „ერთსა მას (ჭაბუკსა) გამოსრულ იყო წუერი, ხოლო ერთსა მას ეწყო ოდენ" **Ath.—12,113v;** „დაივარცხნე წუერი შენი" **x 283r.**

**წუერ-ი** თავი, კიდე, წვერი, «მწუერვალი»: „თაყუანისსცა ისრაჱლ წუერსა ზედა კუერთხისა მისისასა" **O, დაბ. 47,31;** „წუერთა ზღუდისათა იქადაგების" **O, იგ. სოლ. 1,21;** „სახლი ღმრთისაჲ წუერსა ზედა მთათასა" **I, ეს. 2,2;** „წუერთაგან მთისათა იმუღრობდენ" **I, ეს. 42,11;** „დააწოს წუერი (მწუერვალი DE) თითისა მისისაჲ წყალსა და განაგრილოს ენასა ჩემსა" **C, ლ. 16,24;** „წუერი კუერთხისაჲ" **G, მსჯ. 6,21;** „განკუეთა... წელითგან ვიდრე წუერადმდე ფერჴისა მისისა" **Sin.—11,113r.** იხ. მწუერვალი.

**წუერგამო** უწვერული, წვერგამომავალი: „მეორჱ იგი იყო წუერგამოჲ ოდენ" **მ. ცხ. 433r.** იხ. გამო.

**წუერყჳნულ-ი** წვერმოპარსული: „მოვიდეს... ოთხმეოცნი წუერყჳნულნი და კუართდაპებულნი და მგლოვარენი" **O, იერემ. 41,5.** იხ. ყჳნვა.

**წუვა** «ნთება», «აღტყდომა»: „სასანთლესა ზედა... წუევდით ბაზმაკთა" G,—„სასანთლესა ზედა ანთებდით წმიდასა სანთელსა" pb., **ლევიტ. 24,4;** „საჭურველსა მათსა წუვიდენ ცეცხლითა" **O, ეზეკ. 39,10;** „მთაჲ იწუებოდა ცეცხლითა" G, — „მთაჲ იგი, ცეცხლითა აღჭურვილი, აღატყდებოდა" **M, II შჯ. 9,15;** „ესრეთ ვჰგონებ, ვითარმედ ცეცხლსა შინა ვდგა და ვიწუვები" **მ. ცხ. 122v.** იხ. დამწუარი, დამწუველი, დამწურობა, დასაწუველი, დაწუვა, მომწუარი, მოწუვა, მწუარი, ნამწუარი, ნაწუევარი, შეწუვა.

**წუთ** (ზზ.) «წუთლა», ცოტალა: „წუთ (წუთლა ℸ), და არა იყოს ულმრთოჲ" **ფს. 36,10.**

**წუთ-ი** წუთიერი, დროებითი: „აქაჲ წუთისა სიტკბოებაჲ მუნ საუკუნესა სიმწარედ გარდაექცეს" **მ. სწ. 16,35.** იხ. გრძელ-საწუთო, საწუთრო/საწუთო.

**წუთერთ** (ზზ.) ცოტა, «მცირედ»; მალე; დროებით: „წუთერთ დავითმინოთ" **ბ. კეს.-40-თჳს 119,37;** „მიერჩდი და ისმინე წუთერთ" **ოქრ.-მარხ. და იონ. 104,25;** „წუთერთ ჟამ თქუენ თანა ვარ" C,—„მცირედ ჟამ თქუენ თანა ვარ" **DE, ი. 13,33;** „წუთერთ... შეიწყნარის" **მთ. 18,20;** „რომელმან წუთერთ დაატკბოს სასაჲ შენი" **O, იგ. სოლ. 5,3.**

**წუთოლა, წთოლა/წთოლვა** «მიმოდაპკურება», წვეთება: „ბაგენი მისნი, ვითარცა შროშანნი, წუთოდიან სანელსაცხებლეთა საგბოლველთა" **O, ქება 5,13;** „ცანიცა წუთოდეს (წთოდეს C) პირისაგან ღმრთისა" **ფს. 67,9;** „ღრუბელნი წთოდედ სიმართლესა" O,—„ღრუბელნი მიმოდააპკურებდედ სიმართლესა" **I, ეს. 45,8;** „არა წთოდის გულის-წყრომაჲ ჩემი" **M, II ნშტ. 12,7;** „ცრემლნი მათნი სწთოდეს თუალთა მათთაგან" **კ.-იერ.-აღდგ. 160,15;**

**[წუთომა]** წვეთება. იხ. გამოწუთომა, დაწუთომა/დაწთომა, მომწთოლვარე.

**[წუთომა]** იხ. აუწთომელი, აწუთომა.

**წუთხ-ი** «წყლულება», ჩირქი, «გამონადინები»: „უკუეთუ იქმნეს ჴორცსა ტყავისა მისისასა წუთხი (წყლულებაჲ pb.)" **G, ლევიტ. 13,18;** „მიყო ჴელი... წუთხსა მას და წალასა ფერჴისასა" **მ. ცხ. 172v;** „ძაღლნიცა მოვიდოდიედ და ჰლოშნიედ წუთხსა მას წყლულებათა მისთასა" **მ. სწ. 58,29;** „მოირწყოს ქუეყანაჲ წუთხთაგან შენთა" pb.,—„მოირწყოს ქუეყანაჲ გამონადინებითა შენითა" **I, ეზეკ. 32,6.**

**წულ-ი** «ყრმა», «წულებრი», ვაჟი: „განიკურნა წული (ყრმაჲ DE) იგი" **C, მთ. 17,18;** „ყოველმან წულმან, რომელმან განაღოს საშოჲ" **ლ. 2,23;** „უკუეთუ წული იყოს, მოჰკლით იგი" **O, გამოსლ. 1,16;** „სამთა ჟამთა წელიწდისათა ეჩუენოს ყოველი წული ყრმაჲ შენი (წულებრი შენი G)" **M, II შჯ. 16,16;** „უკუეთუ ვშვე ქალი ანუ წული" **ღშობ. 185,23;** „წინა-დასცჳთო ყოველსავე წულსა

მისსა“ O, გამოსლ. 12,48; „გესვა შენ წულ“ იერემ. 20,15; „წულმან ვინმე სცა მკერდსა“ სნდ. 7,25; „იქმნენ თავისა შენისა ხატნი წულისანი და ისიძევდ მათ თანა“ I, ეზეკ. 16,17. იხ. დედაწული, დედის-დისწული, დის-წული, მამის-ძმისწული, სახლის-წული, სიქალწულე, სეფეწული, ქალწული, შვილის-წული, ძის-წული, ძმის-წული.

**წულაკ-ი** იხ. ძმის-წულაკი.

**წულებრივ-ი** მამრი, «ვერძი», «მამაკაცი»: „(შესწირავს)... გინა თუ წულებრივთა, ანუ თუ მდედრთაგან“ G,—„(შესწირვიდეს)... გინათუ ვერძსა, გინათუ ნეზუსა“ O, ლევიტ. 3,1; „წულებრივითგან ვიდრე მდედრებრივადმდე განავლინეთ გარეშე ბანაკისა“ G, — „მამაკაცისაჲთ ვიდრე დედაკაცადმდე განავლინე გარეშე ბანაკსა“ pb., რიცხ. 5,3.

**წულელა** გამოკითხვა: „ნუუკუე აწ იწულელ და გამოეძიებ სიტყუათა და საქმეთა მისთა“ მ. სწ. 177,27.

**წულეულ-ი** ღერო: „ნაყოფიერებაჲ ჩუენი წულეულსა შინა იხილვების და არა ნაყოფსა“ A—92,319. იხ. წუელი.

**წულილ-ი, წურილ-ი, მწულილ-ი** ხურდა, წვრილი, ვიწრო, მჭლე, ნელი, «საჭირველი»: „წულილ (არს) გზაჲ“ C,—„საჭირველ (არს) გზაჲ“ DE, მთ. 7,14; „მერმე შჳდნი თავნი აღმოსცენდეს მათ თანა წულილნი და ხორშაკეულნი“ O, დაბ. 41,6; „შთანთქნის წულილნი იგი თევზნი“ ფიზ. XX 34; „შემდგომად ცეცხლისა ჴმაჲ ნიავისა წულილისაჲ“ O, III მფ. 19,18; „არა გამოხჳდე შენ მიერ, ვიდრემდის უკუანაჲსკნელიცა იგი მი-ვე-სცე შენ მწულილი“ ლ. 12,59; „ვიდრე არა იქმნა მწულილ და იქმნა ვითარცა მტუერ“ G, II შჯ. 9,21; „რომელმან დადვა ორი მწულილი“ ლ. 21,2. „მოჰკალო ამისგან წულილად“ O, გამოსლ. 30,36; „კერპები შემუსრა წულილად“ M, II ნშტ. 34,7; „წულილად უთხრობთ უკეთურად-მცნობელთა მათთჳს“ იპ. რომ.-კურთხ. მოს. 148,11; „ეზოჲ იგი დაბირისაჲ წურილად დაიპოს“ წწტყ. 97,Ⴇ; „თქჳან მკურნალთა მათ ჴელოვანთა, რომელნი წულილად გამოეძიებენ მიზეზსა სენთასა“ გრ. ნოს.-კაც. აგებ. 164,28. იხ. დამწულილება/დაწულილება, დაწულილადება, რტოწულილი, სიწლო, უწულილესი, ფრთეწულილი.

**წულილად-ი:** „იქმნა შეზავებაჲ ბუნებისა წულილადისაჲ“ გრ. ნოს.-კაც. აგებ. 156,13; „ვერცა ბალაჰვარ მისწუთებოდა... წულილადთა პასუხთა“ ბალ. 115,14. იხ. სიწულილადე.

**წულილად-დაცუმულ-ი:** „ქმნულებასა ოქროჲსასა გამოგავსოთ შენ და წულილად-დაცუმულსა ვეცხლსა“ ეკლ. 1,10.

**წულილვა** გამოძიება: „იკითხვიდა მისთჳს და იწულილვიდა“ მ. ცხ. 144v. იხ. წულილი; გამოწულილვა.

**წულილ-წულილად** წვრილ-წვრილად: „ჭორცნი წულილ-წულილად დაებძარნეს ძეძუსა მას“ შუშ. VIII, 18. იხ. წულილად (წულილი).

**წუმა** ნ. წჳმა.

**წუნება, წუნობა** «ბასრობა», «შეურაცხ-ყოფა»: „რაჲსათჳს მწუნობთ ჩუენ?“ I,—„რაჲ ესრე მბასრობ მე?“ pb.,—„რაჲსათჳს შეურაცხ-მყვენით ჩუენ?“ M, II მფ. 19,43. „სწუნობნ წრფელთა და ჰბასრობნ მდაბალთა“ მ. სწ. 241,7. „წუნობა უჩნს იგი“ მ. სწ. 89,23; „ნუ წუნობის გიჩს თქუენ იგი“ მ. სწ. 271,16; „წუნობით შეურაცხ-ყოს“ მ. სწ. 41,5. იხ. დაწუნება (-ული), მწუნობარი, საწუნელი, საწუნელება.

**წუნწუბ-ი, წუმწუბ-ი, წუმწუბა:** „აწჳმა ცეცხლი და წუნწუბი და წარწყმიდნა ყოველნი“ DE,—„აწჳმა ზეცით ცეცხლი და წუმწუბი და წარწყმიდნა ყოველნი“ C, ლ. 17,29; „გულის-წყრომაჲ უფლისაჲ, ვითარცა ჴევი წუმწუბითა აღგზებული“ I, ეს. 30,33; „წჳმდეს ცოდვილთა ზედა მახჱ... წუმწუბაჲ“ ფს. 10,6.

**წურბელ-ი:** „წურბელსა სამ ასულ ესხნეს სიყუარულით საყუარელნი“ O, იგ. სოლ. 30,15; „წურბელისა მსგავსებრ... რომელმან არა იცის განძღომაჲ“ A—92,324.

**წურვა:** „წურვიდა იგი ყურძენსა სასუმელსა შინა ფარაოჲსსა“ გრ. ნოს.-კაც. აგებ. 172,21. „რომელნი სუმენ წურვილსა ღჳნოსა“ O, ამოს 6,6. იხ. გამოწურვა, დამოწურვა, დაწურვა, მიწურვა, მოწურვა, საწურველი, შეწურვა.

**წურთა** «გუემა», «სიტყუა», ფიქრი, აზრი, სწავლა, ზრახვა, სწრაფა, ზრუნვა, გაწვრთნა, განსწავლა: „არა წინაჲსწარ იწურთიდეთ, რაჲ სიტყუაჲ მიუგოთ“ ლ. 21,14; „ჭეშმარიტსა იწურთის პირი ჩემი“ O, იგ. სოლ. 8,7; „წუართონ იგი“ G,—„გუემონ იგი“ M, II შჯ. 22,18; „ვიწურთიდ (ვიტყოდე Ⴂ) ყოველთა მიმართ საქმეთა შენთა“ Ⴂ, ფს. 142,5; „ვიწურთიდით გულისაგან ჩუენისა სიტყუათა ცრუთა“ I, ეს. 59,13; „იწურთიდა იგი სიტყუასა ამას“ მ. ცხ. 235v; „იწურთიდ ფსალმუნთა ყოველსა ჟამსა“ მ. სწ. 288,26; „ბოროტსა ვიწურთიდი, რომელი ვყავ“ მ. ცხ. 148v; „ფერჴნი, რომელნი იწურთიან ბოროტსა ყოფად“ O, იგ. სოლ. 6,18. „ვითარცა წურთისაგან რომლისამე იფუფუნებოდა“ ბ. კეს.-40-თჳს 120, 29. „ეფრემ—სამწყული წურთილი, უყუარს ძლევაჲ“ O, ოვსე 10,11; „წურთილ ჰყვნე შვილნი შენნი“ M, II შჯ. 4,9; „ნაყოფი მშჳდობისაჲ, მის მიერ წურთილთა მათ მოაგის სიმართლე“ ჰებრ. 12,11. იხ. აღწურთა, დაწურთა, მოწურთა, მწურთელი, უწურთელი.

**წურთილება** წვრთნა, ვარჯიში: „ჴორციელი წურთილება წუთერთ ჟამ სარგებელ არს“ I ტიმ. 4,8. იხ. წურთილი (წურთა).

**წურილ-ი** იხ. წულილი.

**წუსწუთ** ხშირად, წარამარა, «გულს-მოდგინედ»: „ფარისეველთა... წუსწუთ თუ არა დაიბანნიან ჴელნი, არა ჭამიან პური“ C, მრ. 7,3; „უმზირდეს მას წუსწუთ მარადის ხილვად მისა“ I, — „უმზირდეს გულს-მოდგინედ დღითი-დღედ ხილვად მას“ O, დან. 13,12. იხ. წუთი.

**წუხება** იხ. წუხილი, შეწუხება.

**წუხელის** (ზზ.) გუშინ საღამოს: „რაჲ იქმნა კაცი იგი, რომელი სადგურსა შენსა დგა წუხელის?“ H—341,18. „წუხელის ვთქუთ მცურვალთათჳს“ ბ. კეს.-ექუს. დღ. 110,9.

**წუხილ-ი** დაღონება; მწუხარება: „მხიარულ არნ ტაბლისა დადგმასა და წუხნ მარხვისათჳს“ მ. სწ. 243,7. „საჭმლისათჳს ძმაჲ იგი შენი სწუხდეს“ ჰრომ. 14,15. „დიდი წუხილი და ჭირი იქმნებოდა სახლსა მას“ თეკლა 96,32. „წუხილით შევწუხენით ჩუენ“ ანან. ებრ. 42r. იხ. დამწუხველი, დაწუხება, მწუხარე, მწუხარება, საწუხელი, უმწუხარესი.

**წჳვ-ი** წვივი, tibia, crus; «კირი»: „რაჲთა დამუსრნენ (განუტეხნენ DE) წჳვნი მათნი“ ი. 19,31; „ალიკრიბე კუბასტი შენი, გამოაჩინენ წჳვნი შენნი“ I, ეს. 47,2; „გამო-

სტაცის მწყემსმან პირისაგან ლომისა ორნი წჳვნი" pb.,—„გამოსტაცის მწყემსმან პირისაგან ლომისა ორნი კირნი" O, ამოს 3,12. იხ. საწჳვე.

**წჳმა, წუმა:** „წუმნ მართალთა ზედა" მთ. 5,45; „წჳმდეს... წუმწუბაჲ, სული ნიავ-ქარისაჲ" ფს. 10,6; „არა წჳმა ქუეყანასა ზედა სამ წელ და ექუს თთუე" იაკ. 5,17; „ჟამ ერთ წჳმნ და მერმე დასცხრის" მ. ხწ. 311,13; „ცამან წჳმაჲ მოსცა" იაკ. 5,18; „ნუცა გარდამოვალნ წჳმაჲ ნელი ღრუბელთაგან" O, II მფ. 1,21; „წჳმაჲ ნეფსითი განუმზადე" ფს. 67,10; „გიწჳმოს თქუენ წჳმაჲ მსთუა და მცხუედი" O, იოვ. 2,23; „იყო... „წჳმაჲ სასტიკი" ანდ.-ანატ. 227,28; „რაჟამს იხილით ღრუბელი აღმოსავალით და დასავალით, მეყსეულად ჰსთქჳთ: წჳმაჲ მოაქუს, და არნ ეგრეთ" ლ. 12,54; „აღმოვიდენ ღრუბელნი და გარდამოჴდეს წჳმაჲ" მ. ხწ. 313,7. იხ. საწჳმარი, უწჳმარი.

**წჳმება** «გამოწჳმება»: „აწჳმა ცეცხლი და წუნწუბი და წარწყმიდნა ყოველნი" ლ. 17,29; „ვაწჳმო... სეტყუაჲ დიდადი ფრიად" O, გამოსლ. 9,18; „უწჳმა მათ მანანაჲ საჭმლად" ფს. 77,24; „მან უწჳმოს სიტყუანი სიბრძნისა თჳსისანი" pb.,—„თავადმან გამოუწჳმოს მას სიტყუაჲ იგი სიბრძნისაჲ" O, ზირ. 39,9. იხ. წჳმა; გამოწჳმება; შდრ. მაწჳმებელი, უწჳმებელი, უწჳმროება.

**წყალ-**: „მეწყალის მე ერი ესე" მთ. 15,32; „არა გეწყალის ყოლადვე" მ. ხწ. 11,8. იხ. მოწყალე, დიდად-მოწყალე, მოწყალება, მრავალ-მოწყალე, მრავალმოწყალება, სიწყალული.

**წყალ-ი** (წყლისა) წყალი, «მდინარე»: „ნათელ-გცემ თქუენ წყლითა" მთ. 3,11; „ვითარცა ხე, დანერგული თანაწარსადინელსა წყალთასა" ფს. 1,3; „სჳს წყალი" ფიზ. III 13; „განმიხუენ ჩუენ წყლისა ამისგან" B,—„განმიხუენ ჩუენ მდინარისა მისგან" სბსტ. 148,3-5; „მდიდართა მათთა წარავლინნეს ჭაბუკნი მათნი წყლის" I, იერემ. 14,3; „მკჳდრნიცა მის ადგილისანი, სავსენი სენითა, წყლითა განსივებულნი და განყჳთლებულნი" შუშ. XIV 24; „დააყენის სნეული წყურიელი წყლისა გრილისა სუმად" მ. ხწ. 192,5; „მეყსეულად გამოჴდა სისხლი და წყალი" ი. 19,34; „დადგა შესაკრებელსა მას წყალთასა" I, ეს. 36,2.

**წყალ-ი რღუნისა-ჲ** «წყლით-რღუნა»: „უფალმან წყალი რღუნისაჲ დაამშჳიდის" C,—„უფალმან წყლით-რღუნაჲ დაამკჳდრის" Ղ, ფს. 28,10. იხ. ვეცხლ-წყალი, მერწყული, მერწყულე, მეწყლე.

**წყალთ-გარდმოსაქანელ-ი, წყალთა-გარდამოსაქანელ-ი:** „განვლე ბჭესა მას წყაროჲსასა წყალთა-გარდამოსაქანელთა თანა" O, ნეემია 2,14; „ქმნა... წყალთ-გარდმოსაქანელნი იგი ეზოჲსანი" O, III მფ. 2,35. იხ. გარდამოსაქანელი.

**წყალთ-სადინელ-ი:** „ზღუდჱ იგი წყალთ-სადინელთაჲ... დაიპყრა" O, ნეემ. 3,15. იხ. სადინელი.

**წყალობა** სიბრალული, შებრალება, შეწყალება, დაზოგვა, «რიდება», «მოწყალება»: „მიწყალენ ჩუენ" მთ. 9,27; „რომელი სწყალობდეს გლახაკსა, იგიცა გამო-ვე-იზარდოს" O, იგ. სოლ. 22,9; „ნუ სწყალობთ ისართა თქუენთა" O,—„ნუ ჰრიდებთ მშჳლდავსა თქუენსა ზედა" pb., იერემ. 50,14; „ნუ სწყალობთ ჭაბუკთა მისთა" O, — „ნუ ჰრიდებთ ჭაბუკთა მისთა ზედა" pb., იერემ. 51,3. „უწყალოებისა მისისათჳს მე წყალობასა მოვეელი" შუშ. XVI 38; „წყალობა ყავ ჩუენთჳს" DE, მრ. 9,21; „ჰყო მათთჳს წყალობაჲ" O, III მფ. 8,50; „არა ჰყავ წყალობაჲ მამისა და დედისა შენისათჳს" ფლკტ. 157; „ჟამი წყალობისა მისისაჲ მოწევნულ არს" ფს. 101,14; „შეიწუებოდა წყალობითა ჩუენითა" ი.-ე. 52,11; „წყალობაჲ მნებავს და არა მსხუერპლი" მთ. 9,13; „აღმოაცენენ ქუეყანამან წყალობაჲ" I, ეს. 45,8; „გცე თქუენ წყალობაჲ" I, იერემ. 42,12; „ნუ განმაშორებ წყალობასა შენსა (მოწყალებათა შენთა Ղ) ჩემგან" ფს. 39,12; „წყალობისა ყოფასა ნუ უგულებელს-ჰყოფ" O, ზირ. 7,9. იხ. მოწყალე, მოწყალება, მწყალობელი, საწყალი, საწყალობელი, უწყალოება, უსაწყალობელჲსი.

**წყარო** აღმომადინებელი თვალი/ადგილი წყლისა: „განჴმა წყაროჲ იგი" მრ. 5,29; „ვინ სცეს... თუალთა ჩემთა წყაროჲ ცრემლისაჲ" I, იერემ. 9,1; „ეძიებნ წყაროსა წყალთასა" ფიზ. IX 8; „რომლისა საუნჯენი, ვითარცა წყარონი, უხუად აღმოსცენდეს" ნრს. 74,9; „დასცხრა წყაროჲ იგი სისხლისა მისისაჲ" ლ. 8, 44; „იყო ვინმე დედაკაცი წყაროჲთა სისხლისაჲთა" ლ. 8,43. იხ. თავწყარო.

**წყაროჲს-თავ-ი** წყლის აღმომადინებელი თვალი/ადგილი: „შორის ველებსა მას წყაროჲს-თავები აღმოვადინო" O, — „აღვახუნე... საშუალ ველთასა წყარონი" pb., ეს. 41,18; „არა კუალად იქცეს წყაროჲ წყაროჲს-თავადვე" მ. ხწ. 258,16. იხ. თავი.

**[წყდობა]** იხ. საწყდობილე.

**[წყდომა]** იხ. წყუდომა.

**წყება** დაწყება, წამოწყება, ხელის მოკიდება, «აღდგინება»: „იწყო იესუ სიტყუად" მთ. 11,7; „იწყის მღერად" ფიზ. 3,16; „რომელმან იწყოს წყობის-ყოფად ძეთა მიმართ ამმონისთა" G, მსჯ. 10,18; „იწყე მისა მიმართ ღუაწლი ბრძოლისაჲ" M,—„აღადგინე მისა მიმართ ბრძოლაჲ" G, II შჯ. 2,25; „უწყიეს მას სლვად გზასა მას იწროსა" მ. ხწ. 153,4 იხ. დამწყებელი, დამწყებლობა.

**წყება** იხ. გულის-წყება, გულწყებული.

**წყევა** «შეჩუენება», წყევლა: „ლეღჳ იგი, რომელსა ჰსწყევე" მრ. 11,21; „არცა სწყჳვო ერი" G, რიცხ. 22,12; „იგინი მწყევდეს, ხოლო შენ მაკურთხო" ფს. 108,28; „დღესა მას შობისა შენისასა სწყევდე" O, ზირ. 23,19; „იწყო წყევად" C,—„იწყო... შეჩუენებად" DE, მთ. 26,74. „წყევასა ქუეშე არიან" გალატ. 3,10; „მიერვე პირით გამოვალს კურთხევაჲ და წყევაჲ" იაკ. 3,10; „მწყევა წყევაჲ სალმობიერი" O, III მფ. 2,35; „წყევითა და სიმწარითა და ზაკუვითა სავსე არს პირი მისი" ფს. 9,7; „წყევამან დედისამან აღფხურის საძირკუველითურთ" ფლკტ. 143,24; „წყევაჲ შეშჭამდეს ქუეყანასა" I, ეს. 24,6; „ასწავებს პირსა წყევასა და ენასა გინებასა" მ. ხწ. 149,4. „რომელმან გწყეოს შენ, წყეულ იყავნ" იპ. რომ.-კურთხ. ისაკ. და იაკ. 24,13; „წყეული ბილწ არს" მ. ხწ. 148,7. იხ. დაწყევა, მწყევარი, საწყევარი, შეწყევა.

**წყენა** შეწუხება, შევიწროება, შეჭირვება: „ვითარ ფრიად აწყინა, ბრძანა განტევებაჲ საკრველთაგან ოდენ" შუშ. X 21; „ვაწყენ მათ" მ.ცხ. 265v. „წყენილ იქმნა ფრიად სიძვისაგან (ძმაჲ ვინმე)" მ. ცხ. 157v. იხ. მომაწყინებელი, მო-

საწყინელი, მოუწყინებელად, საწყინელი, უწყინო.

**წყეულ-ი** იხ. წყევლა; შდრ. ერის-წყეული.

**წყვა** «მიწყვა»; აწყვა: „რომლითა საწყაულითა ჰწყვიდეთ, მითვე მოგეწყოს თქუენ“ C,—„რომლითა საწყაულითა მიუწყოთ, მოგეწყოს თქუენ“ **მრ. 4,24**; „ნუუკუე აქუნდაო ცრემლთა მისთა **წყვაჲ** ანუ საზომი“ **შ. ცხ. 48r.** იხ. აღწყვა, გარდაწყვა, მიწყვა, მოწყვა, საწყე(ვ)ო.

**[წყვა]** კორტნა. იხ. აღმოწყვა.

**წყვილ-ი** «ულლეული», ლუწი: „უკუეთუ არა პოვოს ჴელმან მისმან წყვილნი გურიტნი“ O, — „უკუეთუ ვერ პოოს ჴელმან მისმან ულლეული გურიტთაჲ“ G, **ლევიტ. 5,11.**

**წყვილ-ი** მენჯი, წელი: „დამდევ ჴელი შენი წყვილთა ჩემთა“ O, **დაბ. 24,2**; „ძენი, გამოსრულნი წყვილთაგან მისთა“ G, **მსჯ. 8,30**; „დამბადე წყვილთა შინა მისთა (მშობელისა)“ **ბალ. 156,3**.

**წყინება** შეწუხება, ხვეწნა, მუდარა, გაბეზრება, თავის მობეზრება; მოწყენა: „არას ვაწყინებდეთ მათ“ **საქ. მოც. 15,9**; „აწყინებდიან მამასახლისნი და ძმანი მონასტრისანი“ **ი.-ე. 25, 11**; „აწყინებედ კაცნი“ **საკ. წიგ. II 55,38**; „ევედრებოდეს და აწყინებდეს ბერსა“ **ლიმ. 4,21**; „მაწყინებდეს მე“ **ლ. 18,5**; „რომელნიცა... იკითხვიდეთ... ამას სახარებასა, ნუ იწყინებთ“ **A—484,318r.** „**წყინებისა** მისთჳს მისისა აღდგეს და მოსცეს, რაოდენი უჴმდეს მას“ **ლ. 11,8.** იხ. წყენა; მომაწყინებელი, მოუწყინებელად, მოწყინე, მოწყინება, შეწყინება.

**წყირთლ-ი, წყირთხლ-ი** იხ. წირთხლი.

**წყლვა** «გუემა», დაჭრა, დაკოდვა, დაწყლულება, «წყლულება»; «მოწყლვა»: „მცეს მე და მწყლეს მე“ O, **ქება 5,7**; „ეგრეცა იგი იწყლას“ I, **ეს. 27,7**; „ვითარ ადრე-ადრე იწყალ, ვიდრე არლა განეტევნეს ისარნი“ **ანდ.-ანტ. 208,2**; „ეშმაკი მსახურთა თანა იწყლა“ **ბ. კეს.-40-თჳს 117,19**; „ერთმანცა მათგანმან ვერ წყლას იგი“ M, **იობ 33,23**; „თჳსითა მით ჴურითა წყლა“ **ს. გაბ.-მოც. საკჳს. 98,33**; „იწყლა ვითარცა თივაჲ“ Ղ,—„იგუემა ვითარცა თივაჲ“ Ꞇ, **ფს. 101,5**; „იწყლა და დასნეულდა“ **ოქრ.-მარხ.და იონ. 103,13.** „სარწმუნო (არიან) **წყლვანი** მეგობრისანი“ O,—„უსარწმუნოეს არიან წყლულება მეგობრისა“ pb., **იგ. სოლ. 27,6**; „მოუძლურდენ ასურასტანელნი წყლვითა, რომლითა დასცნეს იგინი“ I,—„იძლინენ ასურასტანელნი წყლულებითა, რომლითაცა დასცნეს იგინი“ pb., **ეს. 30,31**; „**წყლულ** არიან მამანი თქუენნი“ M, **II ნშტ. 29,9**; „სახელი კაცისა მის ისრაიტელისა, წყლულისა მის, რომელი მოკუდა“ pb., — „სახელი კაცისა ისრაიტელისა მოწყლულისაჲ, რომელი მოიწყლა“ G, **რიცხ. 25,14**; „წყლულ არს ისრითა შურისაჲთა“ **შ. ხწ. 244,2.** იხ. დაწყლვა, მომწყლველი, მოუწყლველად, მოწყლვა (-ული), მწყლველი.

**წყლით-განსივება** წყლით მანკიერება: „წყლით-განსივებაჲ მუცლისაჲ და მსივანებაჲ ანუ ზარის-განჴდანი ჴორცთანი“ **ოქრ.-მარხ. და იონ. 109,15.** იხ. განსივება.

**წყლით-მაკე** წყლით გასივებული: „ჰეროდე წყლით-მაკე იქმნა და მატლთა შესაჭმელ“ **Ath—11,146v.** იხ. მაკე.

**წყლით-მანკიერ-ი** წყლით გასივება: „არა იქმნეს წყლით-მანკიერ“ **შ. ცხ. 195v**; „წყლით-მანკიერიცა იქმნა“ **შ. ცხ. 195v**; „იყო ვინმე კაცი წყლით-მანკიერი წინაშე მისსა“ DE, **ლ. 14,2.** იხ. მანკიერი.

**წყლით-რლუნა** «რლუნა», «წყალი რლუნისაჲ», წარღვნა, წყალდიდობა: „მოიწია წყლით-რლუნაჲ იგი“ DE,—„მოიწია რლუნაჲ იგი“ C, **მთ. 24,39**; „წყლით-რლუნითა წარწყმიდა“ **II პეტრე 3,6**; „უფალმან წყლით-რლუნაჲ დაამკჳდრის“ Ղ,—„უფალმან წყალი რლუნისაჲ დაამშჳდის“ Ꞇ, **ფს. 28,10**; „წყლით-რლუნაჲ ვერ აგრძნეს“ M, **იობ 40,18.** იხ. რლუნა.

**წყლის-მკრებელ-ი** «წყლის-მვსებელი», წყლის მომტანი: „არა მოგუაკლდეს თქუენგან მონაჲ, შეშის-მკოდელი და წყლის-მკრებელი“ G, **ისუ ნ. 9,23.** იხ. მკრებელი.

**წყლის-სასუმელ-ი** აუზი: „წარმოაცალიერა სარწყული წყლის-სასუმელსა მას“ O, **დაბ. 24,20**; „ვიდრემდე აღივსნეს წყლის-სასუმელები იგი, რაჲთა ასუან ცხოვართა“ O, **გამოსლ. 2,16.** იხ. სასუმელი.

**წყლტუ, წყრტუ** ტიტველი, უთმო, გლუვი, სწორი, «მოწრფელებული»: „ესავ... არს ფაჩუნიერ და მე კაც წყლტუ“ O, **დაბ. 27,11**; „მჴნეთანი (გზანი) წყრტუ არიედ“ O, **იგ. სოლ. 15,19**; „მთანი დიდ-დიდნი და მაღნაროვანნი იხილნი მრგულად და წყლტუდ, რამეთუ ვერ მისწუთების თუალი, გარნა წუერსა ოდენ მთისასა“ **ბ. კეს.-ექუს. დღ. 91,24**; „არს ძმაჲ ჩემი მატყლიერ, ხოლო მე წყლტუჲ ვარ“ **Ath.—11,235r**; „მივსცე იგი კლდედ მოწრფელებულად“ O, — „მივსცე იგი წყლტუ კლდეობად“ pb., **ეზეკ. 26,5.** იხ. უწყლტუესი.

**წყლულ-ი** იარა, ჭრილობა, «წყლულება»: „შეუხჳა წყლული იგი“ **ლ. 10,34**; „რომელი განამრავლებდა წყლულთა ჩუენთა G,—„რომელმან განამრავლნა წყლულებანი ჩუენნი“ M, **მსჯ. 16,24**; „დაეცნენ წყლულნი ეგჳპტეს“ I, **ეზეკ. 30,4.** იხ. წყლვა.

**წყლულება** ჭრილობა, იარა, «ზუზლა», «გუემა», «წუთხი», «წყლული»; «მოწყლული»: „ძაღლნიცა... ჰლოშნიდეს წყლულებათა მისთა“ DE,—„ძაღლნიცა ჰლოშნიდეს ზუზლასა მისსა“ C, **ლ. 16,21**; „წყლულებისა მისისაჲ არა არს კურნებაჲ“ O, **ზირ. 21,4**; „მოჰბანა ზუზლაჲ იგი წყლულებათა მათთაჲ“ **ანდ.-ანატ. 212,4**; „დააცხრო წყლულებაჲ ძეთაგან ისრაელისათა“ G,—„დასცხრა გუემაჲ იგი ძეთაგან ისრაელისათა“ Frg., **რიცხ. 25,8**; „წყლულებამან ზაკუვითმან განამრავლნის ბრძჳრნი“ O, **ზირ. 27,28**; „ცემამან გუელისამან ყვის წყლულებაჲ“ O, **ზირ. 28,21**; „უკუეთუ იყოს ჴორცსა ტყავისა მისისასა წყლულებაჲ იგი რაჲმე“ pb., — „უკუეთუ იქმნეს ჴორცსა ტყავისა მისისასა წუთხი“ G, **ლევიტ. 13,18**; „იყოს თუ ღირს წყლულებათა ულმრთოჲ“ G,—„თუ იყოს ღირს გუემისა ცრუჲ იგი“ pb., **II შჯ. 25,2**; „რომელმან განამრავლნა წყლულებანი ჩუენნი“ M,— „რომელი განამრავლებდა წყლულთა ჩუენთა“ G, **მსჯ. 16,24**; „ექუეთა სუეტსა და წყლულებაჲ შეამთხჳა თავსა“ **შ. ხწ. 158,29,** „დასდვეს წულულებაჲ და გამოაძეს იგი“ **ლ. 20,12**; „წყლულებანი დასხნეს მათ ზედა“ **ნრს. 74,29**; „აჰა წყლულებანი მახჳლისანი“ O, — „აჰა მუნ მოწყლულნი მახჳლისანი“ I, **იერემ. 14,18.**

**წყმედა** «წარწყმედა», დაკარგვა, დაღუპვა: „თმენაჲ დავრდომილთაჲ არა წყმდეს სრულიად (წარწყმდეს სრულიად Ⴂ)“ **ფს. 9,19**. „მაგის თანავე წყმედად ხართ“ **ფლკტ. 143,30**. „ვიქმენ მე ვითარცა ჭურჭელი **წყმედული**“ **ფს. 30,13**; „შევსცეთი მე, ვითარცა ცხოვარი წყმედული“ **ფს. 118,176**. იხ. წარმწყმედელი, წარნაწყმედი, წარსაწყმედელი, წარწყმედა.

**წყნარ-ი** მშვიდი: „მშჳდ იყავ და წყნარ“ **მ. ცხ. 28v**; „უკუეთუ ვინმე ჰრქუას მას სიტყუაჲ წყნარი, მიუგებს“ **მ. ცხ. 18r**. იხ. დაუწყნარებლობა, დაწყნარება, დაწყნარებულება, მოსაწყნარებელად, შეწყნარება.

**წყობა** შებმა, «ბრძოლა», «განწყობა», «შენივთება», განლაგება, აღჭურვა, ფრონტი: „ეწყვნეს მათ ბრძოლად ქევსა მას მარილოანსა“ O, **დაბ. 14,8**; „მოუჴდეს მას მეფენი და ეწყვნეს“ pb., — „მოვიდეს მათდა მეფენი, განეწყვნეს“ G, **მსჯ. 5,19**; „სადაცა-იგი ეწყვნეს დღესა მას პირველსა“ M,—„სადა შეენივთა მას დღესა შინა“ G, **მსჯ. 20,22**; „ეწყო მათ და განეწყო დავით წინაშე ასურთა“ M, **I ნშტ. 19,17**; „ეშმაკი რაჲ არს, რომელი-იგი გეწყობის?“ **კ. იერ.-სინან. 64**; „ეწყო წინაშე ასურისა მის“ M, **I ნშტ. 19,10**; „რომელნი ეწყვებიან სულსა“ **I პეტრე 2,11**; „რომელნი განვიდეს **წყობად**“ M, **I ნშტ. 5,18**; „გესმოდიან-ღა ბრძოლანი და ჴმაჲ წყობათაჲ, ეკრძალენით“ C, — „გესმოდიან ბრძოლანი და ჰამბავნი ბრძოლათანი, იხილეთ“ **მთ. 24,6**; „მომავალთა წყობით ბრძოლისაჲთ“ G, **რიცხ. 31,14**; „დიდი თორნიკ წყობათა შინა აღზრდილ იყო და სალაშქროთა საქმეთა“ **ი.-ე. 21,23**; „მოხუედ წყობად ჩუენდა“ **X 235r**. იხ. გამოწყობა, განწყობა, განსაწყობელი, გულის-განწყობა, დაწყობა, მემწყობრე, მწყობრი, მწყობრად-მწყობრად, მწყობრება, შეწყობა.

**წყობის-ყოფა** «ბრძოლა»: „წყობა-ვყოთ ქანანელისა მიმართ“ G,—„ვჰბრძოდით ქანანელსა მას“ M, **მსჯ. 1,3**; „წარვლო... წყობის-ყოფად მათდამი“ G, — „წარვიდა... ბრძოლად მათა“ M, **მსჯ. 11,32**. იხ. ყოფა.

**წყობის-ცემა** შებრძოლება: „წყობა-სცა ისრაჱლსა“ G, **რიცხ. 1,28**. იხ. ცემა.

**წყრთა**: „ვინ-მე უკუე თქუენგანი ზრუნვიდეს და უძლოს შეძინებად ჰასაკისა თჳსისა წყრთა ერთ?“ **ლ. 12,25**; „არა შორს იყვნეს ქუეყანასა, არამედ ორას წყრთა ოდენ“ **ი. 21,8**; „ვხედავ მე ცელსა მფრინვალესა, სიგრძით ოც წყრთასა და სივრცით ათ წყრთასა“ O, **ზაქ. 5,2**.

**წყრომა** იხ. განმწყრალება, განწყრომა, გულის-განწყრომა, გულის-წყრომა, გულმწყრალი, გულმწყრალობა.

**წყრტუ** იხ. წყლტუ.

**[წყუდევა]**: „წყუდეულ არიან საპყრობილეს“ **მ. ცხ. 82v**. იხ. შემოწყუდევა, შეწყუდევა.

**წყუდიად-ი** ბინდი, სიბნელე, სიღრმე: „მოსე შევიდა წყუდიადსა“ O, **გამოსლ. 20,21**; „ჯაჭუებითა მით წყუდიადისაჲთა შეაყენნა“ **II პეტრე 2,4**; „არცა ცეცხლისდებანი იგი განაბრწყინებდეს, მოტყინარენი დაუთმობდეს წყუდიადსა მას ღამისაჲსა“ O, **სიბრძ. სოლ. 17,6**; „რომელთათჳს წყუდიადი იგი ბნელი საუკუნოდ დამარხულ არს“ **იუდა 1,3**; „მწუხარებასა და სიბნელესა შინა წყუდიადისასა არიან“ **მ. სწ. 123,18**.

**[წყუდომა]**, **[წყდომა]** იხ. განწყდომა, გაწყდომა, დაწყდომა, მომწყდარი/მომწყუდარი, მოწყდომა, მწყუდარი/მწყდარი.

**წყუედა** «დაწყუედა», დაკლვა, დახოცვა, «სრვა»: „სწყუედდენ ზუარაკებსა“ M, **II ნშტ. 5,6**; „სწყუედდეს საკლავებსა წინაშე უფლისა“ G,— „დასწყუედდეს საკლავებსა წინაშე უფლისა“ M, **II ნშტ. 7,5**. „იყვნენ სიკმილნი და **წყუედანი** (სრვანი DE)“ (?) იხ. ამოწყუედა, აწყუედა, განწყუედა, გარდაწყუედა, დაუწყუედელი, დაწყუედა, მომწყუედელი, მოწყუედა.

**წყუედა** Iuniper (?): „აღმოვაცენო ურწყულსა მას ქუეყანასა... ძელქვაჲ და საროჲ... და წყუედაჲ და მურტი“ O.*

**წყუეტა** იხ. გამოწყუეტა.

**წყურიელ-ი** მწყურვალი: „დასხნა უდაბნონი ტბად წყალთა და ქუეყანაჲ წყურიელი—გამოსადინელად წყალთა“ **ფს. 106,35**; „ვალს იგი... ქუეყანასა განჩემებულსა წყურიელსა“ O, **იგ. სოლ. 9,12**; „გამოეცა... მდინარე ქუეყანასა წყურიელსა“ O, **ეს. 35,6**; „ოდეს გიხილეთ შენ... წყურიელი და გასუთ შენ“ **მთ. 25,37**; „ვითარცა მოგზაურმან წყურიელმან პირი თჳსი აღაღის“ O, **ზირ. 26,15**; „მოვსცე წყალი წყურიელთა მათ, რომელნი ვიდოდიან ურწყულსა“ O, **ეს. 44,3**; „ასუ ერსა მას წყურიელსა“ **რიფს. 171,10**. იხ. წყურილი.

**წყურილ-ი** «მოწყურება»; «სურილი»: „რამეთუ მწყურის“ M,— „რამეთუ მომეწყურა“ G, **მსჯ. 4,19**; „სწყუროდის მარადის სიყუარული ღმრთისაჲ“ **მ. ცხ. 59r**; „მწყუროდა და მასუთ მე“ **მთ. 25,35**; „უკუეთუ სწყუროდის, ასუ მას“ O, **იგ. სოლ. 25,21**; „სწყურიან შენდამი სულსა ჩემსა“ Ⴂ,—„სურიან სულსა ჩემსა შენდამი“ Ⴚ, **ფს. 62,2**. „განიგრილო **წყურილი** იგი, რომელი ეგზების შენ თანა“ **მ. სწ. 74,31**; „მოვკუდები წყურილითა“ GM, **მსჯ. 15,18**; „წყურილსა ჩემსა მასუეს მე ძმარი“ **ფს. 68,22**; „წარვიდა ჩემგან წყურილი“ **მრკ. 248**. იხ. შეწყურება, წყურება.

**წყურნებ-ი** იხ. მწყურნები.

ჭ

ჭარ ქართული ანბნის 32-ე ასო, რიცხვითი მნიშვნელობა—5000.

**ჭაბუკ-ი**, **ჭაპუკ-ი** «ყრმა», ახალგაზრდა, ყმაწვილი, «მონა», «ჭაბუკა»; „ოდეს იყავ ჭაბუკ“ DE, — „ვიდრე ყრმა იყავ“ Ⴚ, **ი. 21,18**; „იყო ჭაბუკ და მოშიშ გულითა“ M, **II ნშტ. 18,7**; „მოკუდეს ჭაბუკითგან მოხუცებულადმდე“ M, **II ნშტ. 15,18**; „წარვიდეს იგინი და ცოლი იგი მისი და მონაჲ იგი მისი“ M, — „აღდგა კაცი წარსლვად თჳთ და ხარჭი მისი და ჭაბუკი მისი“ G, **მსჯ. 19,9**; „იყო ჭაბუკი ბეთლემით“ G,—„იყო ყრმაჲ ერთი ბეთლემით M“, **მსჯ. 17,7**; „შვილი ჩემი ჭაბუკი... უყუარდა... იაკობს“ **იპ. რომ-კურთხ. იხაკ. და იაკ. 102,15**; „იხარებდ, ჭაპუკო, სიჭაპუკესა შენსა“ O, **ეკლ. 11,9**; „ჭაპუკი

* წყაროს დასახელება გამორჩენილია (რედ.).

ესე მიიყვანე ათასის-თავისა“ **საქ. მოც. 23,17**; „მისცეს... ჭაბუკი იგი ქალი“ O,—„მიეცეს... ჭაბუკაჲ“ pb., **დან. 11,6**; „რომელი ჭაბუკი არა დაბერდა?“ **მ. სწ. 8,21**. იხ. განჭაპუკება, საჭაბუკო, სიჭაბუკე, უჭაბუკესი.

**ჭაბუკა** «ჭაბუკიდი», «ჭაბუკი»: „ვინ არს ჭაბუკა ესე?“ M,—„ვინ არს ჭაბუკიდი ისი?“ G,—„ვინ არს ჭაბუკი ესე?“ O, **რუთ 2,5**. იხ. ჭაბუკი.

**ჭაბუკიდ-ი** «ჭაბუკა», «ჭაბუკი», «ქალი»: „ვინ არს ჭაბუკიდი ისი?“ G,—„ვინ არს ჭაბუკა ესე?“ M,—„ვინ არს ჭაბუკი ესე?“ O, **რუთ 2,5**; „იხილა იგი მამამან ჭაბუკიდისამან და განიშუა“ G,—„იხილა იგი მამამან მის ქალისამან“ M, **მსჯ. 19,3**. იხ. ჭაბუკი.

**ჭაბუკროვან-ი**: „წარაჩინა ყოველი იგი ერი ჭაბუკროვანი ძეთა მათ ისრაჱლისათაჲ“ O, **II მფ. 10,9**. იხ. ჭაბუკი.

**ჭად-ი** «საჭმელი», «ჭამადი»: „მე ჭადი მაქუს ჭამად“ D,—„მე საჭმელი მაქუს ჭამად“ C,—„მე ჭამადი მაქუს ჭამად“ E, **ი. 4,32**. იხ. ჭამა.

**ჭაკუნტელ-ი** beta rubra: „ვითარცა-იგი ჭაკუნტელი ზოგს-მგზარი“ I, **ეს. 51,20**.

**ჭალა** ტყე: „სომეხთა მეფე კჳრიკე და ძმაჲ მისი სუმბატ შეიპყრეს ქუეშის ჭალას“ **ქ. ცხ. 229,13**.

**ჭალაკ-ი** კუნძული: „მეფეთა თარშისათა და ჭალაკთა ძღუენი შეწირონ მისა“ **ფს. 71,10**; „ყოველთა პატმოჲსა ჭალაკისათა აქუნდა იგი, ვითარცა ღმერთი“ **ი. მოც. 73, 42**; „განიდევნნენ კჳპროჳსა ჭალაკისაგან“ **საკ. წიგ. II 134,25**. იხ. მოჭალაკე.

**ჭამა**: „რაჲ ვჭამოთ?“ **მთ. 6,31**; „ჭამოს პური მის თანა“ **ლ. 7,36**; „უკუეთუ ვისმე არა უნდეს საქმის, ნუცაღა ჭამნ“ **II თეს. 3,10**; „ესენი არიან სასხდომელნი სიწმიდისანი, რომელთა შინა ჭამოდიან მუნ მღდელთა“ O, **ეზეკ. 42,13**; „არარაჲ ჭამოდის, გარნა პური“ **X 365v**; „ჭამოდიან წუენი“ **X 365v**; „შჭამეთ და არა მაძღრივ“ O, **ანგეა 1,6**; „პური არა ჭამა და წყალი არა სუა“ O, **I ეზრა 9,2**; „ძაღლნიცა ჭამედ“ **მთ. 15,27**; „თივასა ვითარცა ზროხანი ჭამენ“ M, **იობ 40,10**; „ყოველი საჭმელი, რომელი იჭამების“ O, **ლევიტ. 11, 34**; „დღეს მე და ჯოჯიკ და ცოლმან მისმან ერთად პური ვჭამოთ“ **შუშ. VI 3**. „განსწმედს ყოველთა **ჭამულთა**“ C, **მრ. 7,19**; „არა შეიწყნარებს იგი გუშინდელსა ჭამულსა (ჭამადსა A)“ **ბ. კეხ.- ექუს.- დღ. 126,8**. იხ. თესლის-მჭამელი, თივის-მჭამელი, მძორის-მჭამელი, მჭამელი, ნაჭმევი, პურის-ჭამა, საჭამი, საჭამადი, საჭმელი, უჭმელი, უჭმება, უსაჭმელობა, ჭმევა; შდრ. ჭმა.

**ჭამად-ი** «საჭმელი», «ჭამული»: „მიქმენ მე ჭამადი“ O, **დაბ. 27,7**; „მრავალსა ჭამადსა შეჰყვის სალმობაჲ“ O, **ზირ. 37,33**; „განსწმედს ყოველსა ჭამადსა“ DE,—„განსწმედს ყოველთა ჭამულთა“ C, **მრ. 7,19**; „მე ჭამადი (საჭმელი C) მაქუს ჭამად“ **ი. 4,32**; „უქმოდე მას ჭამადსა“ O, **II მფ. 13,7**; „ეცით თქუენ მათ ჭამადი“ **მრ. 6,37**. იხ. ჭამა.

**ჭამბაკ-ი** «ასპალანტი», aspalathus: „ვითარცა კინამოჲ და და ჭამბაკი შეზავებული (ავმალღდი)“ O, — „ვითარცა დარიჩინი და ვითარცა ასპალანტი ნელსაცხებელთა (ალვმალღდე)“ pb., **ზირ. 24,20**.

**ჭამება** ჭმევა, კვება: „მაჭამებ ჩუენ პურსა ცრემლით“ **ფს. 79,6**; „ანგელოზთა საზრდელი აჭამე ერსა შენსა“ O, **სიბრძ. სოლ. 16,20**; „ჭელითა შენითა მაჭამებდ მე“ O, **ზირ. 29,33**; „თივასა ვითარცა ზროხასა აჭამებდეს“ O, **დან. 5,21**; „აჭამებდა მათ მცირედ რასმე საჭმელსა“ **ანდ.-ანტ. 228,26**; „აჭამებნ მათ მრავალ ჟამ“ **ბ. კეხ.-ექუს. დღ. 117,10**. იხ. შეჭამება.

**ჭამებულ-ი** «უსხი», სასუქი: „მამამან შენმან დაკლა ზუარაკი იგი ჭამებული“ DE,—„დაკლა ჴარი იგი უსხი მამამან შენმან“ C, **ლ. 15,27**; „მოიბ ზუარაკი იგი ჭამებული მამისა შენისაჲ“ M, **მსჯ. 6,25**.

**ჭაპან-ი** საბელი: „და სუეტნი კრეტსაბმელისა ბჭისა ეზოჲსანი... და მანანი და ჭაპანნი მათნი... აღიხილენით“ G, **რიცხ. 4,32**; „შჳდკეცი იგი ჭაპანი, ვითარცა თმაჲ ერთი, განხეთქა და თავი თჳსი გამოათავისუფლა კრულებისაგან“ **Sin.—97,48r**.

**ჭაპუკ-ი** იხ. ჭაბუკი.

**ჭაშაკ-ი** «ტაბაკი», სასმისი ჭურჭელი: „სფარნი და ჭაშაკები... წარიღო ყოველი მატაკარანმან მან“ O,—„სამსხუერპლოები და ტაბაკები... მიუხუნა მთავარ[მან] ქონდაქარმან“ pb., **იერემ. 52, 19**.

**ჭაშნიგ-ი** ღვინო: „ჭაშნიგსა მივართუამ ძმათა“ **მ. ცხ. 398r**.

**ჭაჰრ-ი** larus, garia: „არა შჭამოთ... სერი და ჭაჰრი და მსგავსი მისი“ O, **ლევიტ. 11,16**.

**[ჭდობა]** იხ. მოჭდობა.

**ჭედა** ჭედვა, კვერვა: „მათა ოდენ საკმარ არს ცეცხლი, ვითარცა ქსლის-ქსოვასა და ხუროვებასა და ჭედასა და ქუეყანის-საქმესა“ **ბ. კეხ.-ექუს. დღ. 45,34**; „უზახებდეს ხუროჲ იგი მჭედელსა მას ჭედად, კუერვად“ I, **ეს. 41,7**. იხ. გამოჭედა; გა(ნ)ჭედა, დაჭედილი, ვეცხლის-მჭედელი, მესამჭედურე, მოჭედა(-ილი), მოჭედინება, მჭედელი, ოქრო(ჲს)-მჭედელი, სამჭედლო, სამჭედური, შეჭედვა.

**ჭედილ-ი** გამოკვერილი, ნაჭედი, «დაჭედილი»: „ყვენ იგინი ნაქურთენებად ჭედილებად გარემოსადებელად საკურთხეველისად“ G, **რიცხ. 16,38**; „ქმნა... სამასი ჭოროლი ოქროჲსაჲ ჭედილი“ O, **III მფ. 10,16**; „თხზული თმათა მისთაჲ ვითარცა ჭედილი“ M, **ქება 5,11**; „ესე არს ჭედილი ოქროჲსაჲ და ვეცხლისაჲ“ O, **ამბაკ. 2,19**; „ქმენ თავისა შენისა ორნი ნესტუნი ჭედილნი ვეცხლისანი (ვეცხლისანი დაჭედილნი G)“ M, **რიცხ. 10,2**. იხ. ჭედა; გამოჭედილი.

**ჭელტობა** შესიტყვა ვაჭრობაზე, დაჩინჩება (საბა): „ვაჭრობასა შინა არნ ჭელტობაჲ და ცილობაჲ“ **მ. სწ. 274,14**.

**ჭენება** «გუმერა», წაკვრა, ბიძგება: „რომელი-იგი ავნებდა მოყუასსა, აჭენა მას“ **საქ. მოც. 7,27**; „უკუეთუ მტერობითა უჭენოს მას“ pb.,—„უკუეთუ მტერობით უგუმიროს მას“ G, **რიცხ. 35,20**; „გუერდითა და მჴრითა თქუენითა აჭენებდით“ O, **ეზეკ. 34,21**; „მოვიდა მისა ღამე ანგელოზი... აჭენა მას, განაღჳძა იგი და ჰრქუა მას“ **ლიმ. 75,16**; „ჰკორტნიდიან მათ და აჭენებდიან ფრთითა მათითა (მართუეთა)“ **ბ. კეხ.-ექუს. დღ. 117,6**. იხ. გამოჭენება, დაჭენება (-ული).

**[ჭერა]** იხ. დაჭერა.

**ჭეშმარიტ-ი** «სარწმუნო», სწორი, მართალი, ნამდვილი, «ნანდჳლი»: „ჭეშმარიტი იგი ვინ გარწმუნოს თქუენ" DE. ლ. 16,11; „ჭეშმარიტ არს და არა არს ტყუვილ" I იოანე 2,27; „ჩუენ ჭეშმარიტი გითხართ" თომა მოც. 16,29; „ნუცა ძმასა ჭეშმარიტსა ოქროდ სოფირისად (განჰსცვალებ)" O. ზირ. 7,20; „ჭეშმარიტსა გეტყჳ თქუენ" ლ. 4,25; „სასწორი ჭეშმარიტი (სარწმუნო M) და მართალი იყოს (იყავნ M)" G. II შჯ. 25,15; „იტყოდის ჭეშმარიტსა გულსა თჳსსა" ფს. 14,2; „ვარსქენ უვარ ყო ჭეშმარიტი ღმერთი" შუშ. II, 14.

**ჭეშმარიტად** «ნანდჳლვე»: „ჭეშმარიტად კაცი ესე მართალი იყო" DE.—„ნანდჳლვე კაცი ესე მართალ იყო" C. ლ. 23,47; „ჭეშმარიტად იცოდა გზისა მისთჳს" საქ. მოც. 24,22; „ჭეშმარიტად უწყოდე" ფლკტ. 141,17. იხ. გამოჭეშმარიტება, განჭეშმარიტება, უჭეშმარიტჱსად-რე, ჭეშმარიტება.

**ჭეშმარიტება** «სიმართლე», სისწორე: „იგი მტყუარი არს, ჭეშმარიტებაჲ არა არს მის თანა" I იოანე 2,4; „მე ვარ გზა და ჭეშმარიტება" ევ. კჳპრ.-ალვს. 225,12; „ჭეშმარიტებასა ეძიებს უფალი" ფს. 30,24; „საქმენი ჴელთა მისთანი ჭეშმარიტებაჲ (სიმართლე Ⴇ) და განკითხვაჲ (განგებულება არიან Ⴇ)" Ⴂ. ფს. 110,7. იხ. ჭეშმარიტი.

**[ჭეშმარიტ-ქმნა]** «განჭეშმარიტება»: „განზრახვასა ანგელოზთა მისთასა ჭეშმარიტ-მქმნელმან" pb.,—„ზრახვანი მოციქულთა მისთანი განვაჭეშმარიტნე" I. ეს. 44,26.

**ჭეშმარიტ-ყოფა** «განჭეშმარიტება»: „ზრახვაჲ ანგელოზთა მისთაჲ ჭეშმარიტ-იყოს" O.—„ზრახვანი მოციქულთა მისთანი განვაჭეშმარიტნე" I. ეს. 44,26. იხ. ყოფა.

**ჭია** (ჭიისა): „ნეშტი იგი ჭიისაჲ შეჭამა მკალმან" O. იოვ. 1,4; „ზეთის-ხილი თქუენი შეჭამა ჭიამან" O. ამოს 4,9; „მუცელსა ყრმათასა განცოცხლებულნი ჭიანი მტკივრითა რაჲმე წამლითა განჴრწნიან" ბ. კეს.-მარხ. 51v; „რომელი-იგი (სთული) გიქმნის თქუენ ჭიამან ყაჭისამან საქუსლად" ბ. კეს.-ექუს. დღ. 121,8; „არცა მღილმან და არცა ჭიამან განრყუნის" მ. სწ. 90,4.

**ჭივილ-ი** ჭყივილი: „აღმოუტევის მკრდისაგან თჳსისა (ჭივჭივმან) ჭივილი იგი" ბ. კეს.-ექუს. დღ. 119,26.

**ჭივჭივ-ი**: „არა თუ ჭივჭივნი ოდენ გამოვლენ წჳმისაგან.., არამედ თავჳცა და მყუარიცა" ბ. კეს.-ექუს. დღ. 124,31.

**ჭილ-ი** butomon: „ჭუეშე თითოფერთა ხეთა დაწჳს ჭილსა თანა, ლერწამსა და ლელსა" M. იობ 40,16; „დაიფინეს საგებელი... თმისაგან აქლემისა და ჭილი" Ier.—140,188v.

**ჭილ-ი** ჭილობი: „დაჯდა ჭილსა ერთსა ზედა" მ. ცხ. 157r.

**ჭიმ-ი** აღვირი, ლაგამი: „ჭიმითა და აღჳრითა უქცინე ღაწუნი მათნი" Ⴂ. ფს. 31,9; „მიიყვანეს იგი ჭიმითა ეგჳპტედ" O. ეზეკ. 19,4.

**[ჭიმა]** იხ. მოჭიმული.

**ჭირ-** «ჴამ-», «ზრუნვა»: „გჭირდეს რაჲ თქუენ" G.—„გიჭირდეს თქუენ" pb., ლევიტ. 26,26; „მიწყალე მე, უფალო, რამეთუ მჭირს მე" ფს. 30,10; „აწ მოსრულ ხართ ჩემდა, რაჟამსღა გჭირს?" M.—„რაჲსათჳს მოხუედით ჩემდამო, აწ ოდეს გიჴმ-ყე მე?" G. მსჯ. 11,7; „არაჲ გჭირს შენ არავისთჳს" C.—„არას ზრუნავ არავისთჳს" DE. მთ. 22,16; „არარაჲ ჰჭირდა ელიას" ოქრ.-პეტრე და ელია 318. იხ. ჭირული.

**ჭირ-ი** «მწუხარება», «სალმობა», ტკივილი, «უნებელი», «გუემა», საჭიროება, საჭირო, გარჯა, «ვნება», გაჭირვება, «მწუხარე»: „რაჟამს შვის ყრმაჲ, არღარა მოიჴსენის ჭირი (მწუხარებაჲ C) სიხარულითა მით (იგი სიხარულისა მისთჳს C)" DE. ი. 16,21; „განარინა იგი ყოველთაგან ჭირთა მისთა" საქ. მოც. 7,10; „ჭირი მოთმინებასა შეიქმს" ჰრომ. 5,3; „სხუათა ლხინი, ხოლო თქუენ ჭირი" II კორ. 8,13; „კაცი ჭირსა შინა გამოიცადებისო" H—622,12v; „ჭირნი გულისა ჩემისანი განმრავლდეს" ფს. 24,17; „ჭირსა ჩემსა მილხინე" ფს. 4,2; „მოგცეს თქუენ უფალმან პური ჭირისაჲ და წყალი იწროებისაჲ" I. ეს. 30,20; „შეიძინეთ ჭირი ესე და ზღვევაჲ" საქ. მოც. 27,21; „ჭირთა (სალმობათა Ⴂ) ჯოჯოხეთისათა მომიცვეს მე" ფს. 17,5; „შენ, უფალო, უწყი ჭირი ჩემი" O.—„შენ იცი უნებელი ჩემი" M. ესთ. 14,16; „ამათი არაჲ ჭირ არს" ანტ. დ. 31; „შრომაჲ, ჭირი... განეწესა მის ზედა" ოქრ.-მარხ. და იონ. 102,1; „ჴმა არს დღესა ამას ჭირი თჳსი" მთ. 6,34; „მომეწიფნეს მე დღესა ჭირისა ჩემისასა" ფს. 17,19; „ჭირი თუ რაჲმე შეგემთხჳოს" O. ზირ. 12,18; „შეისმინენ შენი უფალმან დღესა ჭირისა შენისასა" ფს. 19,1; „იყო ჭირი დიდი მაშინ ქუეყანასა ზედა" ლ. 21,23; „კრულებაჲ და ჭირი და ტანჯვაჲ" B.—„სატანჯველი და არცა გუემაჲ და საკრველნი" A. სბსტ. 130,11; „თქუენ აწ ჭირი გაქუს" DE.—„თქუენ აწ მწუხარე ხართ" ი. 16,22; „ცოლიერი კაცი მარადის ჭირსა და ურვასა შინა არს" მ. სწ. 120,32; იხ. დაჭირვება, მოჭირვება, საჭირველი, უსაჭირველესი, ჭირვება.

**[ჭირვება]** იხ. მოჭირება.

**ჭირვა** იხ. დაჭირვა.

**ჭირ(ვ)ება, ჭირვობა** «შეიწრება», «შეჭირვება», «მოცვა», ვნება, წვალება; «დამდაბლება», ჩაგვრა, გარჯა, «ზრუნვა»: „ნუ აჭირვებნ კაცი მოყუასსა" G. ლევიტ. 25,14; „მწირსა მას არა აჭირვებდეთ" O. გამოსლ. 23,9; „აჭირებდა ამორეველი იგი ძეთა დანისთა მთასა მას შინა" M.—„შეაიწრებდა ამორეველი ძეთა დანისთა მთასა შინა" G. მსჯ. 1,34; „აჭირებდა (შეაჭირვა G) მათ ფრიად" M. მსჯ. 2,15; „მოყუასსა თჳსსა არა აჭირვა" O. ზირ. 16,28; „ესმა ქალდეველთა, რომელნი აჭირვებდეს იერუსალჱმსა, სმენაჲ მათი" O.—„ესმა ქალდეველთა, მომცველთა იერუსალიმისათა, სასმენელი მათი" pb., იერემ. 37,4; „გუაჭირვებდეს ჩუენ მეგჳპტელნი" G. II შჯ. 26,6; „ძენი ამმონისნი მაჭირვებდეს მე" M.—„ძენი ამმონისნი დამამდაბლებდეს მე" G. მსჯ. 12,2; „ნუ ვის აჭირვებთ" ლ. 3,14; „აჭირვობდა მათ შრომითა და ალიზისა საქმითა" O. ივდ. 5,10; „ეგრე ვიჭირვი, ვითარცა აერსა ვსცემ" I კორ. 9,26; „უკუეთუ ვიჭირვით თქუენისათჳს ნუგეშინის-ცემისა და ცხორებისა" II კორ. 1,6; „რაჲსა ვიჭირვით ყოველსა ჟამსა?" I კორ. 15,30; „ვიჭირვი არა მცირედ" ი. მოც. 78,28; „იჭირვოდა მისთჳს" O. II მფ. 13,2; „მრავალგზის სიკუდიდმდე ვიჭირვიდე" O. ზირ. 31,18; „რომელი შურებინ და იჭირვინ და იწრაფინ" O. ზირ. 11,11; „არაჲ გჭირს შენ არავისთჳს" C.—„არას ზრუნავ არავისთჳს" DE. მთ. 22,16. იხ. ჭირი, ჭირვეული; შდრ. თანა-ჭირვება, მაჭირ(ვ)ებელი.

**ჭირვეულ-ი** მწუხარე, უძლური, «გლახაკი», გაჭირვებული: „ყრუთა ესმის, მკუდარნი აღდკებიან და ჭირვეულთა ეხარების“ C.—„ყრუთა ესმის, მკუდარნი აღდგებიან და გლახაკთა ხარებულ არს“ DE, **მთ. 11,5**; „იხილნა... შემცირებულნი და ჭირვეულნი და ნაკლულევანნი და ჴუებულნი და არავინ იყო შემწჱ ისრაჱლისაჲ“ **III მფ. 14,26**; „აჭირებდეს ჭირვეულთა და უძლურთა“ **იობ 36,15**; „არა წარვიდეს ადგილსა ჭირვეულსა“ **მ. ცხ. 276r**; „შეეწევიან ყოველთა ჭირვეულთა“ **საკ. წიგ. II 91,27**; „ვიქმნეთ ჩუენ მოწყალე... ყოველთა ზედა მწუხარეთა და ჭირვეულთა“ **მ. სწ. 54,23**. იხ. უჭირველად, ჭირვება.

**ჭირვეულობა, ჭირვეულება** «ჭირი», მწუხარება, ხელმოკლეობა, გაჭირვება, ვნება: „იხილა... ჭირვეულობაჲ ჩუენი“ G, **II შჯ. 26,7**; „ესმა რაჲ ბერსა ჭირვეულებაჲ იგი მისი“ **მ. ცხ. 202v**; „შჳდ დღე შჭამოთ მას შინა უცომოჲ პური ჭირვეულობისაჲ“ G.—„შჳდ დღე უფოველი შჭამო ჭირსა მას შინა“ M, **II შჯ. 16,3**; „სიყჳთლე პირთა მათთაჲ აუწყებდა სიგლახაკესა მათსა და ჭირვეულობასა“ **ბალ. 31,11**. იხ. ჭირვეული.

**[ჭირნ-]** იხ. მოჭირნე.

**ჭირულ-ი** «დავრდომილი», გლახა, ღარიბი: „დევნა კაცი ჭირული, გლახაკი“ Ꞇ.—„დევნა მან კაცი, დავრდომილი და გლახაკი“ Ⴂ, **ფს. 108,16**; „იჴსნა გლახაკი ჴელთაგან ძლიერისათა, ჭირული და დავრდომილი“ **ფს. 71,12**. იხ. ჭირ-.

**ჭიქა** შუშა, სასმისი: „მიართუა ღჳნოჲ ჭიქითა“ **შუშ. VI 10**; „განყარა ჴელი და ჭიქაჲ იგი პირსა შეალეწა და ღჳნოჲ იგი დაითხია“ **შუშ. VI 13**; „იგი არს მეგობარი სარწმუნოჲ, რომელი არა ჭიქამან მოიგოს, არამედ გამოცდილებამან“ **ბალ. 163,5**; „აღიღო ერთმან ბერთაგანმან სამწდეოჲ და ჭიქაჲ“ **მ. ცხ. 118r**; „აღრიცხუვაჲ წყალთა ზღჳსათაჲ ჭიქითა უადვილეს არს აღრიცხუვისა მათისა (თევზთაჲსა)“ **ბ. კეს.-ექუს. დღ. 96,32**.

**ჭიქა-ჲ გარისა-ჲ** კოტოში, რომლითაც გამოსწოვენ სისხლს: „შემსუმელ არს იგი ნოტიაჲსა... ვითარცა ჭიქაჲ გარისაჲ... რომელი გამოსწოვნ“ **ბ. კეს.-ექუს. დღ. 47,30**.

**ჭიჭნაუხტ-ი** აბრეშუმის ქსოვილი: „ნაცვალად ჭიჭნაუხტისა საქმისა დიდითა გულს-მოდგინებითა ჴელთა აღიხუნა დავითნი“ **შუშ. XII 1**.

**[ჭკუერვა]** იხ. მჭკუერველი.

**ჭლაკ-ი** თათი: „შემოიყვანა კაცი ამას სოფელსა... იგი... არა აღჭურვილ არს აღმოცენებითა რქათაჲთა... ჭლაკთაჲთა და არცა შუვათაჲთა“ **გრ. ნოს.-კაც. აგებ. 152,11**; „ჭლაკი მისი არა განპებულ არს“ M, **ლევიტ. 11,4**; „რომელსა (ჴბოსა ჩჩჳლსა) გამოჰქონდეს რქანი და ჭლაკნი (ჭლიკნი Ⴂ)“ Ꞇ, **ფს. 68,32**.

**ჭლაკგანპებულ-ი, ჭლიკგანპებულ-ი**: „ყოველი საცხოვარი, ჭლიკგანპებული და მფრცხენალი ორითა ფრცხილითა... შჭამნეთ“ G.—„ყოველივე პირუტყჳ, რომელი ჭლაკგანპებული იყოს, და აღმოიცოხნიდეს, ესე სჭამეთ“ pb., **II შჯ. 14,6**. იხ. განპებული.

**ჭმა** იხ. აღჭმა, გამოჭმა, გარდაჭმა, დაჭმა, თანადშეჭმა, მოჭმა.

**ჭმევა** იხ. ნაჭმევი.

**ჭმულება** ამოჭმულობა, ამოღრღნა: „არა არს მას (სფეკლასა) შინა ჭმულებაჲ და არცა სიღრუვე“ **ბ. კეს.-ექუს. დღ. 44,6**.

**ჭმუნვა** წუხილი: „ჭმუნვენ შენთჳს“ **ფლმნ. 293v**. „არცა მხიარულება (იქმნების) თჳნიერ ჭმუნვისა“ **მ. სწ. 304,23**. იხ. დაჭმუნვა, მჭმუნვარე, შეჭმუნვა, ჭუენიერი.

**ჭნობა** იხ. დამჭნარი, დაუჭნობელი, დაუჭნომელი, დაჭნობა.

**ჭორტ-ი** «კონცხი»: „აღდგეს მის ზედა ჭორტი ქვისაჲ დიდი“ M.—„აღადგეს მას კონცხი ქვათაჲ დიდი“ G, **ისუ ნ. 7,26**.

**[ჭრა]** ტაცება. იხ. აღჭრა, აღსაჭრელი.

**ჭრა** კვეთა: „შჭრიდენ ჴრმლებსა მათსა საჴნისებად“ O, **მიქ. 4,3**; „ჭრიდა ყრმასა მას წურილად“ **მ. ცხ. 393r**. „არცა ჭრამან გუამისამან მახჳლითა... განმაშორინ მე სიყუარულსა ღმრთისასა“ Sin.—**11,168r**; „აღიღო დანაკი, იწყო ჭრად და ჭამად“ **357v***. იხ. აღჭრა, გამოჭრა, განჭრა, გარდაჭრა, დაჭრა, მოჭრა, შეჭრა, შთაჭრა.

**ჭრელ-ი** სხვადასხვა ფერისა, მოხატული აბრეშუმის ქსოვილი, ოქრომკედი: „აჩნდა კუერთხთა მათ თეთრი იგი, რომელი გამოეხუეწა ჭრელი“ O, **დაბ. 30,37**; „განძარცუეს იოსებს სამოსელი იგი ჭრელი“ O, **დაბ. 37,23**; „შეგმოსე შენ ჭრელითა“ O, **ეზეკ. 16,10**; „სამოსელი შენი ბისონი, და ნემსული და ჭრელი“ I, **ეზეკ. 16,13**; „უქმნა მას სამოსელი ჭრელი, მრავალფერი“ O, **დაბ. 37,3**. იხ. სიჭრელე, ხსედ-ჭრელი.

**ჭრელებულ-ი** «ჭრელი»: „ბისონი (ბჳსონი I) ეგჳპტით ჭრელებული გიქმნიეს შენ სარეცელად“ O, — „ბისონი ჭრელებსა თანა ეგჳპტით იქმნეს შენდა სარეცლად“ pb., **ეზეკ. 27,7**; „რომელთა ემოსა ჭრელებული წელთა მათთა“ O,—„მორტყმულნი ჭრელებითა წელთა ზედა მათთა“ pb., **ეზეკ. 23,15**.

**ჭრელობა** «მრავალფერი», მოხატულობა, ფერად-ფერადი: „ვინ მოსცა დედათა... ჭრელობისა მეცნიერებაჲ?“— „ვინ მისცა დედათა ქსოვილისა სიბრძნე ანუ მრავალფერი ჴელოვანება?“ pb., **38,36****. იხ. ჭრელი.

**[ჭრეტა]** იხ. განჭრეტა.

**ჭრტინვა** «ჴმობა», ჭყივილი, ჭიკჭიკი: „ვითარცა მერცხალი, ეგრე ვჭრტინევდ (ვჭრჭინევდ)“ **ფიზ. XXXIII 8**; „ვჴმობდი“ O, **ეს. 38,14**.

**[ჭუავ-ი]** იხ. დედაჭუავი.

**ჭუალ**

**ჭუარდლ-ი** მჭვარტლი, «ჭუარტლი»: „დუხჭირი ხილვითა, ვითარცა ნგორებული ჭუარდლსა (ჭუარტლსა S) და მწჳრესა შინა“ **ლიმ. 52,10**.

**ჭუვარგენ-ი** ჯოხი, კომბალი: „აღიღე შოლტი ისი და ჭუვარგენი, და წარვედ და აძოენ ღორნი“ **მ. ცხ. 361r**.

**ჭუვილ-ი, ჭუილ-ი** მწუხარება: „გონებაჲ არა იგლოვს და სული არა ჭუვის“ H—**341, 659**; „სიხარული მისი ჭუვილად გარდავაქციო“ **ადამ. 20,1**; „ნაცვალად მხიარულებისა შემარტყ მე ჭუვილი“ **მ. სწ. 119,25**; „ვინმცა არა ღმობიერ

* წყაროსათვის ადგილია დატოვებული (რედ.).

** წყაროს დასახელება გამორჩენილია (რედ.).

იქმნა გლოვათა და ჭუილთა მათთა“ A—92,281. იხ. თანამჭუ(ვ)ანი, თანამჭუვარი, უჭუვარი, ჭუვნიერი.

**ჭუვნეულ-ი** «ჭუვნიერი», მწუხარე: „მოგცეს შენ უფალმან მუნ გული ჭუვნეული (ჭუვნიერი M)“ G, **II შჯ. 28,65**. იხ. ჭუვილი.

**ჭუვნიერ-ი, ჭუმუნვიერ-ი** მწუხარე, «ჭუვნეული»: „მოგცეს შენ უფალმან ღმერთმან შენმან გული ჭუვნიერი (ჭუვნეული G)“ M, **II შჯ. 28,65**; „იქმნა ჭუვნიერ გული ჩუენი“ O, **გოდ. იერემ. 5,17**; „რომელნი ჭუმუნვიერ არიან შენთჳს“ **ფლმნ. 295r**. იხ. ჭუვილი, ჭმუნვა.

**ჭუილ-ი** იხ. ჭუვილი.

**ჭურ-ი** იარაღი, ჭურჭელი; ჭური, ქვევრი; მოკაზმულობა: „იყოს იგი ჭურ პატივოსან“ **II ტიმ. 2,21**; „უკეთეს არს სიბრძნჱ უფროჲს ჭურისა საბრძოლისა“ O, **ეკლ. 9,18**; „მომღუარეთ ჭური ეგე რჩეული“ **მარკ. 253r**; „აღიღე ჭური და ფარი და აღდეგ მწედ ჩემდა“ **ფს. 34,2**; „ჭურო ეშმაკისაო“ **ფლკტ. 146,6**; „ყოველივე კალოჲს ჭური (არიან) შეშად“ O, **II მფ. 24,22**; „ვითარცა ჭურნი მეკეცეთანი შეიმუსრნენ“ **მ. ხწ. 15,16**; „ჭური განჭურეტილი აოს სხჳსა სახლი“ O, **იგ. სოლ. 23,27**; „ჩასუა ჭურსა შინა დიდსა“ **მ. ცხ. 220r**; „აღიღო ცხენისა ჭურითურთ“ **რიფს. 176,8**. იხ. კეცის-ჭური, საჭურველი.

**ჭურეტა**: „იჭურეტდა... იგი კარით“ **მ. ცხ. 261r**.

**ჭურვა** შეჭურვა, შეიარაღება: „ნუმცა იჭურვიან დადგრომად წინაშე ჩემსა ძლიერებათა შენთა მიერ“ **თომა მოც. 19,20**. „უბრძანებს ნათესავსა **ჭურვილსა**“ I, **ეს. 13,4**; „ზოგნი იგი ჭურვილნი იყვნეს წინაშე პირსა მტერთასა“ O, **ნეემ. 4,16**. იხ. აღჭურვა, უჭურველი, შეჭურვა.

**[ჭურინვა]** იხ. მჭურინავი.

**ჭურ-რჩეულება**: „სადაცა არს ჭურ-რჩეულება, მუნცა არს ბრძოლაჲ ეშმაკისაჲ“ H—**341,797**. იხ. რჩეულება.

**ჭურჭელ-ი, ჭურჭერ-ი** (ჭურჭრისა, ჭურჭლისა), ჯამჭურჭელი, ჭური, იარაღი, ქონება, საჭურჭლე, სამკაული, «საჭურველი», «განმზადებულება», «ვაშკარანი»: „რაჲთა გან-ვინმე-იღოს ჭურჭერი მიერ ტაძრით“ **მრ. 11,16**; „უკუეთუ ჭურჭლითა რკინისაჲთა სცეს მას“ G,—„უკუეთუ საჭურველითა რკინისაჲთა სცეს მას“ pb., **რიცხ. 35,16**; „მუნ დგა ჭურჭერი ერთი სავსე ძმრითა“ C, **ი. 19,29**; „მომართუ მე მცირედ წყალი ჭურჭლითა და ვსუა“ O, **III მფ. 17,10**; „შთადევ იგი (წიგნი) ჭურჭერსა კეცისასა, რაჲთა დათმოს დღეთა მრავალთა“ O, **იერემ. 32,15**; „უძლის... ჭურჭრისა მისისა იავარის-ყოფაჲ“ **მთ. 12,29**; „ნუ საღჳნეთა მათ ჭურჭელთა ხედავ“ H—**2251,288v**; „აღიღე ჭურჭერი შენი: კაბარჭი და მშჳლდი“ O, **დაბ. 27,3**; „ვერ პოვა ჭურჭლები თჳსი“ **მ. ცხ. 66r**; „თითოეულსა მათსა აქუნდა ჭურჭერი მოსრვისაჲ ჴელსა თჳსსა“ O, **ეზეკ. 9,1**; „აჰა ესერა ჭურჭერი მემახჳრისაჲ“ O, **ამოს 8,1**; „სცვიდეს ყოველთა ჭურჭელთა კარვისა საწამებელისათა“ G, **რიცხ. 3,8**; „ყოველი ჭურჭერი სახლისაჲ მის განმზადებულ იპოვა“ **ფლკტ. 159,4**; „წარიღონ სამოსელი მათი... და ყოველი ჭურჭერი“ I, **იერემ. 49,29**; „არავინ სანთელი აღანთის და დაფარის იგი ჭურჭლითა“ **ლ. 8,16**; „უქადე ჭურჭერი ერთი სამოსოჲ და ძნიად თავს-იდვა შეტევებაჲ ჩემი“ **შუშ. X,8**; „ნუ იპოების ჭურჭელსა შენსა შორის სასწორი“ M,—„არა იყოს ვაშკარანსა შინა შენსა **სასწორი**“ G, **II შჯ. 25,13**; „კაცნი, მორტყმულნი ჭურჭლებითა საბრძოლითა“ G,—„კაცნი, რომელთა ემოსა საჭურველი ბრძოლისაჲ“ M, **მსჯ. 18,17**; „მისცა მას უფალმან ჭურჭერი მრავალი ფრიად“ M, **II ნშტ. 32,29**; „აღიხილე ყოველი ჭურჭერი სახლისა ჩემისაჲ“ O, **დაბ. 31,37**; „წარტყუენეს... ჭურჭლები მათი“ pb.,—„წარმოტყუენეს... განმზადებულებაჲ მათი“ G, **რიცხ. 31,9**; „ნუ იპოების ჭურჭელსა შენსა შორის სასწორი“ M,—„არა იყოს ვაშკარანსა შინა შენსა სასწორი“ G, **II შჯ. 25,13**. იხ. კეცის-ჭურჭელი, მეჭურჭლე, ოქროჲს-ჭურჭელი, საჭურჭლე.

**[ჭურჭლვა]** იხ. განჭურჭლვა.

**ჭუხვა** იხ. დაჭუხვა.

**[ჭჳრვა]** იხ. აღმოჭჳრვა, გარდაჭჳრობა, ჭჳრობა.

**ჭჳრობა** ხედვა, ჭვრეტა: „ასული იგი საულისი იჭჳრობდა სარკუმლით გამო“ O, **II მფ. 6,16**; „რომელი აღიწუდებინ და იჭჳრობნ სარკუმლით მისით“ O, **ზირ. 14,24**; „იჭჳრა კარსა“ **მ. ცხ. 391v**; „სარკუმლით სახლისაგან მისისა გზასა ზედა ჭჳრობს“ pb.,—„სარკუმლით სახლისა მისისაჲთა უბანთა გარდამოიჭჳრობნ“ O, **იგ. სოლ. 7,6**. იხ. გარდამოჭჳრობა.

**ჭყლემა** იხ. ლაჭყლემა, შეჭყლემა, შეჭლემა.

## ხ

**ხან** ქართული ანბნის 33-ე ასო, რიცხვითი მნიშვნელობა — 6000.

**ხადა, ხდა** «ღაღად-ყოფა», «გამოხადა», «წოდება», «ჳმობა», ძახილი, მოხმობა: „ელიას ჰხადის (უჴმობს C)“ DE, **მრ. 15,35**; „ხადიან სახელსა უფლისასა გულითა წმიდითა“ **II ტიმ. 2,22**; „ჭირსა ჩემსა ვხადე უფალსა“ Ղ,—„ჭირსა ჩემსა უფლისა მიმართ ღაღად-ვყავ“ Շ, **ფს. 17,7**; „რომელნი ხადიან სახელსა შენსა წმიდასა“ **ფლკტ. 147,26**; „ჰხადის მას უფლით“ DE, **მთ. 22,43**; „რომელმანცა ხადა მას“ **ლ. 7,39**; „რაჟამს გხადოს ვინმე ქორწილსა, ნუ დასჯდები პირველსა საინაჴესა“ **ლ. 14,8**; „შეავლინეს ხადად მისა“ C,—„მიუვლინეს მას და გამოჰხადოდეს“ DE, **მრ. 3,31**; „არა მხადენ ჩუენ, რაჟამს განხჳდოდე შენ წყობად“ M, — „არა წოდებაჲ ჩუენი, რაჟამს მოხჳდოდე წყობად“ G, **მსჯ. 8,1**; „ეტყოდა მასცა, რომელმან-იგი ხადა მას“ **ლ. 14,12**. „**ხადად** სახელისა მამისა გინა დედისა“ I, **ეს. 8,4**; „ვითარ შეუძლო ხადად ღმრთისა?“ H—**622,10v**; „არა დავსცხრე ვედრებად და **ხდად** სახელსა წმიდასა მისსა“ **ლიმ. 140,2**; „რაჟამს-იგი ენების ჴმობად და ჰნებავნ ხდად ჴმაჲ თჳსი“ **გრ. ნოს.-კაც. აგებ. 158,32**; „მწვალებელად ხადითა შეიწრებულნი დიდსა ურვასა შინა ვიყვენით“ **ი.-ე. 52,8**. იხ. გამოხადა, მიმხადელი, მიხადა, მოხადა, შეხადა.

**ხადილ-ი** მოხმობა, დაძახება, წვეულება: „განემზადე ხადიდ ღმრთისა შენისა“ O, **ამოს 4,12**; „ხადილსა ჩემსა ესმა ჩემი ღმერთსა“ **ფს. 4,2**; „ხადილსა მას მორწმუნეთა მოუწოდე“ **ოქრ.-უძღ. შვ. 5,18**; „ნუცა დასწყუედ ლოცვასა შენსა და ხადილსა ღმრთისა მიმართ“ H—**622**,

11v; „გუცონის ხადილდ სახელსა მისსა“ Sin.—97,19v. იხ. ხადა.

**ხადილობა** წვეულება: „ვივლტოდით... ტაბლათაგან და ხადილობათა მათთა“ მ. ცხ. 22r. იხ. ხადილი.

**ხავარტ-ი** olus: „მოართუა ხუთი ჭუეზაჲ პური და ხავარტი და წყალი“ თეკლა 107,14.

**ხავონან-ი** «მსუნევანი»: „ქმნად ხავონანი ძალთა ცისათა“ pb.,—„უქმენ მსუნევანი ძალთა ცისათა“ O, იერემ. 7,18.

**ხაზ-ი** იხ. მოხაზულობა.

**ხაზდ-ი:** „შენ გმოსიეს სტავრაჲ და ხაზდი და ძოწეული და გლახაკსა არა აქუს ძუელიცა სამოსელი“ მ. სწ. 85,22.

**ხაკან-ი** (ხაკნისა): „მოგზავნა ხაკანმან სპასალარი თჳსი“ ქ. ცხ. 211,9; „მოიწია, მოციქული ხაკნისა“ ქ. ცხ. 211,7.

**ხალ-ი:** „ხალებითა გრძელებითა აჭენებდეს (ნავსა)“ Sin.—11,357v.

**ხალენ-ი** წამოსასხამი ტყავი, ქურთუკი: „დაიფარა პირი თჳსა ხალენითა“ O, III მფ. 19,13; „იქცეოდეს ხალენებითა და თხისა ტყავებითა“ ჰებრ. 11,37; „სასთაული ერთი ხალენისა უცნ სასთუნლით კერძო“ შუშ. XIV 19.

**ხან-ი** დრო: „ვითარ წარვლეს ხანი რაოდენიმე“ ი.-ე. 48,28.

**ხან ერთ** (ზზ.) მცირედ: „მაცადეთ მე ხან ერთ“ სნდ. 6,7.

**ხანითი-ხანად** «ჟამითი-ჟამად», დრო და დრო, ჩქარ-ჩქარა: „მოვალს მტერი ხანითი-ხანად... მოვალნ მისაცა... ჟამითი-ჟამად“ მ. ცხ. 268r.

**ხანად-ხანად** ზოგჯერ; «ჟამად-ჟამად»: „ჯერ არს უკუე ხანად-ხანად თანა-შთამოსლვაჲ ძმათაჲ“—„ჯეროვან არს ჟამად-ჟამად თანა-შთამოსლვად ძმათა“ მ. ცხ. 232r.

**ხანდაკ-ი** ხრამი, თხრილი: „მოიზღუდა ერთ კერძო სხრტითა და ხანდაკებითა“ ქ. ცხ. 250,6.

**ხარ** იხ. -არ.

**ხარ-ი:** „იცნა ხარმან მომგებელი თჳსი“ O, ეს. 1,3.

**ხარაბუზ-ი:** „შჭამნეთ... ვაც-ირემი, ხარაბუზი, იამური“ G.—„სჭამო... ხარაბუზი...“ pb., II შჯ. 14,5.

**ხარადრიონ-ი** charadrius: „არა შჭამნეთ... ხარადრიონი და მსგავსნი მისნი“ G, II შჯ. 14,18.

**ხარაჯა** ხარკი: „გაუკეთა ხარაჯა“ ქ. ცხ. 221,12.

**[ხარბ-ი]** იხ. მეხარბე.

**ხარბ-ი** გაუმაძღარი, ანგარი, მოშურნე: „ხარბი და ძღლი შევინებულნი არიან“ მ. სწ. 148,6. იხ. სიხარბე.

**ხარება** «შუება», მხიარულება, «განშუება», «განცხრომა»: „ვჭამოთ და ვიხარებდეთ (ვიშუებდეთ C)“ DE, ლ. 15,23; „გჳხარის, რაჟამს ჩუენ უძლურ ვიყვნეთ“ II კორ. 13,9; „ვიხარებდე და ვიშუებდე შენდამი“ ფს. 15,9; „ძემან ბრძენმან ახარის მამასა“ O, იგ. სოლ. 10,1; „ახარებდა სასუფეველსა ღმრთისასა“ ლ. 8,1; „უკუნისამდე იხარებდენ (იშუებდენ Ꮯ)“ ფს. 5,12; „უხარინ ლალვაჲ“ O, იგ. სოლ. 17,19; „ახარე სულთაცა ამათ ჩუენთა“ ფლკტ. 137,5; „ახარებს ეშმაკსა“ მ. ცხ. 112v; „იხარებდე შენ და სახლეულნი შენნი“ M.—„განიშუა შენ და სახლმან შენმან“ G, II შჯ. 14,26; „იშუებდით ქუეყანასა ზედა და იხარებდით (განსცხრებოდეთ Ⴂ)“ იაკ. 5,5; „შუენიერ არიან ფერჴნი, რომელნი ახარებენ მშჳდობასა“ O, ეს. 52,7. „ვითარცა-იგი ჯუარცუმისა მისისათჳს სმენაჲ მწუხარებით იყო, ეგრეცა აღდგომისა **ხარებაჲ**“ კ. იერ.-აღდგ. 155,10. „ვართ ჩუენ **ხარებულ**“ ჰებრ. 4,2. იხ. განხარება, მოხარული, სახარება, სახარულევანი.

**ხარისხ-ი** «სადგომელი», «აღსავალი», საფეხური; «მენაკი»: „დაფუძნებული ხარისხსა ზედა ოქროჲსასა“ M.—„დამტკიცებულ ზედა სადგომელთა ოქროჲსათა“ O, ქებ 5,15; „ვითარცა სუეტნი ოქროჲსანი ზედა ხარისხსა ვეცხლისასა“ O, ზირ. 26,23; „აპკურო (სისხლი) ხარისხთა საკურთხეველისა (აღსავალთა მათ საკურთხეველისა M)“ G, II შჯ. 12,27; „შექმნა... ხარისხად ვეცხლი“ ქ. ცხ. 156,2; „აჰა მოვაქცევ აჩრდილთა აღსავალთასა, რომელთა შთავიდა მზე ათთა ხარისხთა სახლისა მამისა შენისათა“ pb.,—„გარე-მოვაქციო აჩრდილი მზისაჲ მენაკთაჲ მაგათ, რომელ შთასრულ არს აჩრდილი ათსა მენაკსა ტაძართა მაგათ აქაზის, მამისა შენისათა“ O, ეს. 38,8.

**ხარკ-ი** გადასახადი, გამოსაღები; საზრუნავი: „მოძღუარმან თქუენმან არა გამოსცის ხარკი დრამისაჲ?“ C, მთ. 17,24; „ვიეთგან მოიღებენ ხარკსა ანუ ზუერსა?“ DE, მთ. 17,25; „ჯერ-არსა კეისრისა ხარკისა მიცემად ანუ არა?“ ლ. 20,22; „აღუდვა ხარკი ქუეყანასა მას ასი ტალანტი ვეცხლი“ O, IV მფ. 23,33; „მოჰჴადიან ხარკი სამეუფოჲ“ O, I ეზრა 4,6; „გარდაიჴადე სამეუფოჲ ხარკი“ H—341,453; „ძილისა ხარკი ზედგომით გარდაიჴადის“ არსტ. 62,16; „ხარკისა რაჲსამეთჳს შთამოსრულ იყო“ ი. მოც. 58,4. იხ. მოხარკე/მოჰარკე, მოხარკეობა, უხარკო.

**ხარკება, ხარკობა** ხარკის გაღება, მიცემა, გადახდა, «ზრუნვა», «მსახურება», «შესრულება», მცდელობა, ცდილობა: „ხარკსა არავის უხარკებდენ“ O, I ეზრა 2,19; „მონასა გონიერსა აზნაურნი... უხარკებედ“ O.—„მონასა მეცნიერსა თავისუფალნი მსახურებენ“ pb., ზირ. 10,28; „რომელი მრავალსა ბოროტსა იქმნ, უხარკობს უკეთურებასა“ O,—„მრავლისა ბოროტისა მოქმედი შეასრულებს ბოროტსა“ pb., იგ. სოლ. 19,7; „მათი არარაჲ იხარკა გალიონ“ Ꮯ,—„არარას ზრუნვიდა ამათგანსა გალიონ“ Ⴂ, საქ. მოც. 18,17. „იწყო ქუეყანამან **ხარკობად**“ M, II ნშტ. 36,3; „მრავალნი დაშურეს ამას სოფელსა მოსწრაფედ ხარკებით“ მ. სწ. 115,31; „ჩემდად ხარკებაჲ არა დამიკლია“ Ath.—12,220v.

**ხარკის-მკრებელ-ი** ხარკის ამკრები: იობ 39,7*.

**ხარკის-მომჴდელ-ი** ხარკის ამკრები, «მეხარკე»: „ხარკის-მომჴდელნი თქუენნი მოგკუფხვლენ თქუენ“ O,—„მეხარკენი თქუენნი მოგმკიან თქუენ“ pb., ეს. 3,12; „ხარკის-მომჴდელთა ჰმძლავრიან სოფელსა და მოჰჴადიან ხარკი სამეუფოჲ“ O, I ეზრა 4,6; „იყავნ იგი შენდა ვითარცა ხარკის-მომჴდელი“ მთ. 18,17. იხ. მომჴდელი.

**ხარტიელ-ი** მთვრალი: „გული ნაბალისი მხიარულ და ხარტიელ იყო ფრიად“ O, I მფ. 25,36. (**հարբեալ→ըռժ-կղտ→ըռժցղտ→ըռժըղտ**).

---

* წყარო ფანქრითაა მიწერილი, ციტატისთვის ადგილია დატოვებული (რედ.).

**ხარტუკ-ი, ხრატუკ-ი** ანკესი, ავშარა, ჩანგალი: „განაცუა **ხ ა რ ტ უ კ ი** ცხჳრთა“ O, ეს. 37,29; „აწ განვაცუა **ხ რ ა ტ უ კ ი** ცხჳრთა შენთა“ O, IV მფ. 19,28.

**ხარჭ-ი** ხარჭა, ხასა: „**ხ ა რ ჭ მ ა ნ** მისმან... შვა“ O, დაბ. 22,24; „საულისა სუმულ იყო **ხ ა რ ჭ ი** ერთი“ O, II მფ. 3,7; „შეიყუარა... უფროჲს ყოველთა ცოლთა და **ხ ა რ ჭ თ ა** მისთა“ M, II ნშტ. 11,21; „ხოლო **ხ ა რ ჭ მ ა ნ** მისმან ღაღად-ყო და მოსტაცა მახჳლი“ დ.დ. 129,8.

**ხატ-ი** გამოსახულება, ნახატი, მსგავსება, «ფერი», სახე, სურათი, შესახედაობა: „ვისი არს ესე **ხ ა ტ ი**?“ C, მთ. 22,20; „**ხ ა ტ ი** და დიდებაჲ ღმრთისაჲ არს (მამაკაცი)“ I კორ. 11,7; „**ხ ა ტ ნ ი** მისნი დამუსრნეს წულილად“ O, IV მფ. 11,18; „ეკლესიაჲცა აღაშენიან უწინარეს **ხ ა ტ ე ბ ი ს ა**, რომელი გამოწერიან მას შინა“ H—622,58r; „ვითარცა **ხ ა ტ ი** მეუფეთაჲ გამოწერილი შუენიერად რჩეულითა მით მრავლითა წამლითა“ Sin.—97,54v; „ქმნა **ხ ა ტ ი** ოქროჲსაჲ“ O, დან. 3,1; „**ხ ა ტ ი** მონებისაჲ შეემოსა“ ე. კეს.-საეკლ. უწყ. 1218; „იყო წინანდელსავე **ხ ა ტ ს ა**“ ფლპ. მოც. 8,39; „**ხ ა ტ ი** აქუს სამეუფოჲ“ ღშობ. 184,27; „**ხ ა ტ ე ბ ი** კერპებისა მათისაჲ დასწუა ცეცხლითა“ M, II შჯ. 7,25; „ნუ განირყუნი **ხ ა ტ ს ა**, ვითარცა ორგულნი იგი“ ბ. კეს.-მარხ. 52r; „ვერცა სენი და ვერცა სიმძიმე შესცვალებს ფერსა და ქმნულებასა **ხ ა ტ ი ს ა ს ა**“ მ. სწ. 8,32; „იცვალა სხუად **ხ ა ტ ა დ** წინაშე მათსა“ DE,—„სხუაფ ე რ იქმნა წინაშე მათსა“ C, მრ. 9,2; „**ხ ა ტ ი ც ა** ეგე წამებს შენისა აზნაურებისათჳს“ საკ. წიგ. II 63,26; „შენ ჩემი **ხ ა ტ ი** დაამჭუ“ შუშ. IV 17; „ვიხილე **ხ ა ტ ი** მისი დაბძარული და განსივებული“ შუშ. VII 11.

**ხატ-ი ქმნულებისა-ჲ** «მსგავსება»: „**ხ ა ტ ი ქ მ ნ უ ლ ე ბ ი ს ა ჲ** არა იხილოთ“ M,—„**მ ს გ ა ვ ს ე ბ ა ჲ** არა იხილეთ“ G, II შჯ. 4,15. იხ. თანახატ-ქმნა, გამომხატვარი, გამოხატვა, მხატვარი, ხატვა.

**ხატება** მსგავსება, გამოსახულება: „შენ გაქუს **ხ ა ტ ე ბ ა ჲ** მისი, რომელი-იგი ყოველთა უმაღლეს არს“ მ. სწ. 289,33.

**ხატვა**: „იხილნა... ხატნი გამოწერილნი **ხ ა ტ ვ ი თ**“ O, ეზეკ. 23,14. იხ. ხატი; შდრ. მხატვარი.

**ხატკეთილობა** «შუენიერება», სილამაზე: „უფროჲს სიცოცხლისა და **ხ ა ტ კ ე თ ი ლ ო ბ ი ს ა** შევიყუარე იგი“ O,—„უფროჲსღა სიცოცხლისა და **შ უ ე ნ ი ე რ ე ბ ი ს ა** შევიყუარე იგი“ pb., სიბრძ. სოლ. 7,10.

**ხატშუენიერ-ი** მშვენიერი, ლამაზი: „ქმნულკეთილი იგი და **ხ ა ტ შ უ ე ნ ი ე რ ი** და უშუერი იგი ერთსახედ აჩუენებდენ, რამეთუ ყოველივე მატლ და წუთხ და წალა იქმნას“ მ. სწ. 225,21. იხ. შუენიერი.

**ხაშმ-ი** სნეული, «ვნებული», დაშავებული, «არაწმიდა»: „ნუ მოაკლდებინ სახლსა მას იოაბისსა უბითა **ხ ა შ მ ი** და კეთროვანი და პურის-მკრებელი“ II მფ. 3,29; „იცი სამართალი მშჯავრისა ჩემისაჲ... წყალობაჲ გლახაკთაჲ და **ხ ა შ მ თ ა ჲ** და ტჳრთვაჲ უძლურებისა მათისაჲ და განყოფაჲ საფასეთა ჩემთაჲ მათ შორის, რამეთუ შენ უწყი, ვითარმედ მრავალგზის ოდესმე მივემთხჳ გლახაკთა და **ვ ნ ე ბ უ ლ თ ა**, გინა თუ ობოლთა და ქურივთა, და ვერ შეუძლი თანა-წარსლვაჲ“ ბალ. 108,26; „რაჲთამცა ასოჲ იგი ჩუენი **ხ ა შ მ ი** განვიკურნეთ“ Ath.—11,264v; „იყოს თუ... **ხ ა შ მ** და უწრდოდის საფსმელი მისი ღამე“ M,—„კაცი, რომელი **ა რ ა წ მ ი დ ა** იყოს დინებისაგან მისისა ღამე“ G, II შჯ. 23,10. იხ. სიხაშმე.

**ხაჭო**: „განსრულებული იგი, საშოსა შინა შეყოფილი, მსგავსი **ხ ა ჭ ო ჲ ს ა ჲ**“ გრ. ნოს.-კაც. აგებ. 213,14; „იყო ტჳრთსა მას შინა... ზეთი და **ხ ა ჭ ო ჲ** ნედლი“ x 326r; „წუელდა მათგან სძესა და გამოსწურვიდა **ხ ა ჭ ო ს ა**“ H—341,394.

**ხახუ** ხახვი, сера, cepe: „ვჭამდით... პრასასა და **ხ ა ხ უ ს ა** და ნიორსა“ G, რიცხ. 11,5.

**ხდა** იხ. ხადა.

**ხე** «ძელი»: „უკუეთუ ნედლსა **ხ ე ს ა** ესრეთ უყოფენ, ჴმელსა მას რაჲ-მე ეყოს?“ DE,—„უკუეთუ **ძ ე ლ ს ა** ნედლსა ამას უყოფენ, ჴმელსა მას რაჲ-მეღა უყონ?“ C, ლ. 23,31; „მე ვარ **ხ ჱ** ჴმელი“ I, ეს. 56,3; „ძირთა თანა **ხ ე თ ა ს ა** ძეს“ მთ. 3,10; „ტრედნი მივიდიან და დასხდიან **ხ ე ს ა** მას ზედა“ ფიზ. XXX 9; „**ხ ე ნ ი** შენნი მოკაფნეს“ I, ეს. 16,9; „განმწჳსნა სიდიდითა მისითა შორის **ხ ე თ ა**“ O, ეზეკ. 19,11; „ვარსკულავნი დამოცჳვენ, ვითარცა ფურცელნი **ხ ე თ ა გ ა ნ**“ მ. სწ. 215,1. იხ. ზეთის-ხე, ზეთის-ხეოანი, ხეოვანი.

**ხება** იხ. დახება, მოხება, შემოხება, შეხება.

**ხედვა** «ხილვა», «შეხილვა», მზერა, შენიშვნა, კრძალვა, «თუალთ-ღება»: „**ი ხ ე დ ვ ი დ ე ს** ურთიერთას მოწაფენი“ DE,—„**შ ე ი ხ ი ლ ნ ე ს** ურთიერთას მოწაფეთა მისთა“ C, ი. 13,22; „**ხ ე დ ე ვ დ ი თ** და ილჳძებდით“ C,—„**ი ხ ი ლ ე თ** და მღჳძარე იყვენით“ DE, მრ. 13,33; „რომელი **ჰ ხ ე დ ა ვ ნ** ღრუბელთა, არა მკინ“ O, ეკლ. 11,4; „**ი ხ ე დ ა ვ ნ** ზღუად კერძო“ ოქრ.-გურიტ. 228,29; „**ჰ ხ ე დ ვ ი დ ა** დაჲ მისი შორით“ O, გამოსლ. 2,4; „**ი ხ ე დ ვ ი დ ა** გზად მიმართ“ I მფ. 4,13; „დჳრესა არა **ი ხ ე დ ა ვ**“ მთ. 7,3; „**ჰ ხ ე დ ვ ე დ** ვარსკულავთა“ I, ეს. 47,13; „არა **ხ ე დ ა ვ** პირსა კაცისასა“ C,—„არა **თ უ ა ლ თ-ა ღ ე ბ** პირსა კაცისასა“ DE, მთ. 22,16; „ყოველთა, ვითარცა შვილთა, **გ უ ხ ე დ ე ვ დ**“ შუშ. III 19. „იწყეს **ხედვად** კაცმან მოყუსისა მიმართ“ O, I ეზრა 4,33; „**ხ ე დ ვ ი თ** ხედვიდენ“ მრ. 4,12; „რომელთა ასხენ თუალნი **ხ ე დ ვ ა დ** და არა ხედვენ“ O, ეზეკ. 12,2; „მრავალთა ბრმათა მიჰმადლა **ხ ე დ ვ ა ჲ**“ ლ. 7,21. იხ. აღხედვა, გარდამოხედვა, გარდმოხედვა, დამხედვარი, დახედვა, ზედა-ხედვა, მიმოხედვა, მიხედვა, მოხედვა, მრუმედ-მხედველი, მრუმედ-მხედველობა, მძიმედ-მხედველი, მძიმედ-მხედვარება, სახედველი, უკუმოხედვა, შეხედვა, შთახედვა.

**ხევა** ჭრა, კვეთა: „პავლეს სახეველი აქუნდა და ტყავსა **ხ ე ვ დ ა**“ მ. სწ. 87,5. იხ. გამოხევა, განხევა(-ული), დახევა, მოხევა, ნახევი, სახეველი, შეხევა.

**ხევნარ-ი** «ნერგი», ტყე, ხეები: „არა მოჰკუეთნე **ხ ე ვ ნ ა რ ნ ი** მისნი დადებითა მათ ზედა მახჳლისათა“ G.—„ნუ დაჰკაფ შენ **ნ ე რ გ ს ა** მათსა მახჳლითა შენითა“ M, II შჯ. 20,19; „შეჰკავს მონაზონსა, რაჲთა არა მოცალე იყოს... **ხ ე ვ ნ ა რ ი ს ა თ ჳ ს** ნაყოფიერისა“ მ. ცხ. 79r; „არა იხილონ თუალთა ჩემთა **ხ ე ვ ნ ა რ ი** იგი და [illegible] ველი ჩემი განცადად მისა“ მ. ცხ. 293v.

**ხევს-ი** მსუბუქი საჭმელი, [illegible], ფაფა: „გჳბრძანე... რაჲთა ვქმნეთ **ხ ე ვ ს ი** მცირედ და ვჭამოთ შენ თანა“ ლიმ. 88,21.

**[ხეთქა]** «განპებულად»: „[illegible] (ხესა) ქუეშე“

pb.,—„განპებულსა (ხესა) ქუეშე“ O. **დან. 13,54.** იხ. გამონახეთქი, [გამოხეთქა], განხეთქა, განხეთქილება, დანახეთქი, დახეთქა, მიხეთქა, მოხეთქა, ნახეთქი, შეხეთქა, წარხეთქა.

**ხეთქნება** დაკვრა, დარტყმა: „მიხეთქენ მე, და არა ინება კაცმან მან ხეთქნებად მისა“ O. **III მფ. 20,35;** „უხეთქნა რაჲ, შემუსრა იგი“ O. **III მფ. 20,37;** „აღიღო ასტამი და უხეთქნა მას თავსა“ **შუშ. VI 15;** „უხეთქნა კუერთხითა ხუცესსა მას ზურგსა“ **შუშ. VIII 13.** „აღიპყრნენ მახჳლნი მათნი **ხეთქნებად** მისა“ **ლიმ. 7,15.**

**ხელ-ი** სულელი, გიჟი: „ნუ ხელი ვარა, მამაო!“ **მ. ცხ. 84r;** „სულელნი და ხელნი თქუენ ხართ!“ **მ. ცხ. 209r.** იხ. სიხელე.

**ხენეშ-ი** ცუდი, ავი, საძაგელი; უსაქციელო: „რომელი სთესვიდეს ხენეშსა, მოიმკოს ბოროტი“ O. **იგ. სოლ. 22,8;** „უკუეთუ შთავარდე ხენეშსა რასმე ცოდვასა“ **მ. ცხ. 358v;** „ხემან ხენეშმან ნაყოფი ხენეში გამოიღის“ **მთ. 7,17;** „მათ ედგა კარაული ხენეში“ **საკ. წიგ. II 92, 22.** იხ. სიხენეშე.

**ხეობა** იხ. ხიობა.

**ხეოვან-ი:** „იყავნ წარწყმედაჲ მისი უდაბნოსა ხეოვანსა“ Sin.—**11,46v.** იხ. ხე; შდრ. ზეთის-ხეოანი.

**ხერვა** სულის ამოსვლა, ამოხდომა, განტევება: „და ვითარცა დათუთა, რაჲ დღე მოუხნ, სულთა ხერვასა კუნესოდიან და ვითარცა ტრედნი ცთომილნი ფქურებოდიან“ O. **ეს. 59,10.** („სულთა ხერვა“ **შდრ. հոգեվարք**) იხ. მხერვალი, ნავის-სახერველი.

**ხერთვის-ი** კუნძული: „მივიწიენით ჩუენ ხერთვისსა მას სამონაჲსასა“ **ლიმ. 52,16;** „იყოფიან იგინი ხერთვისსა შინა ბანმორაჲსასა“ **საკ. წიგ. II 31,7.**

**ხერხ-ი:** „განხერხა ხერხითა რკინისაჲთა“ M, **I ნშტ. 20,3;** „აღმაღლდეს ხერხი თჳნიერ მზიდველისა მისისა“ I, **ეს. 10,15;** „ხერხითა ძელისაჲთა მოჰკუეთენით ჴელნი მაგათნი“ H—**341,609.**

**[ხერხვა]** იხ. განხერხვა, დახერხვა.

**ხერხის-სახე:** „რქანი მისნი გრძელ არიან და ხერხის-სახედ“ **ფიზ. 8,7;** „აჰა ესერა გყავ შენ, ვითარცა თუალი ურმისაჲ, მლეწველი, ახალი ხერხის-სახჱ“ I, **ეს. 41,15.** იხ. სახე.

**ხეულ-ი** «არდაგი», თხელი ტილო: „ხეულითა დამიმტკიცეს სარეცელი ჩემი“ O,—„არდაგითა გარდავრთხენ სარეცელნი ჩემნი“ **pb., იგ. სოლ. 7,17.**

**ხვალე** მეორე დღე, ხვალ: „ხვალე, ამას ჟამსა ოდენ, გრივი ერთი სამინდოჲსაჲ... იპოვოს“ O, **IV მფ. 7,1;** „ხვალე იგი ზრუნვიდეს თავისა თჳსისათჳს“ **მთ. 6,34;** „კურნებასა აღვასრულებ დღეს და ხვალე“ **ლ. 13,32;** „დაუტევეს მისგანი ხვალისამდე“ O, **გამოსლ. 16,24;** „ხვალე მოვალ შენ ზედა“ **მ. ცხ. 375v;** „რომელი დღეს არს და ხვალე მოკუდეს“ **საკ. წიგ. II 33,30.**

**ხვალისაგან** «განთიად», დილას; ხვალ: „ხვალისაგან მოვიდოდა იესუ ქალაქად“ DE,—„განთიად, ვითარ აღმოვიდოდა ქალაქად“ C, **მთ. 21,18;** „ხვალისაგან თორნესა შთააგდიან“ **მთ. 6,30;** „იყო ხვალისაგან შეკრებაჲ მთავართა მათთაჲ“ **საქ. მოც. 4,5;** „ხვალისაგან უნდა განსლვად გალილეად“ **ი. 1,43.** იხ. ხვალე.

**ხვალის(ა)-დღე** მეორე დღეს, ხვალე: „იპოვა იგი ხვალის-დღე ცოცხალი“ **მ. ცხ. 319v;** „ხვალის-დღე შესწირვიდა შესაწირავსა თჳსსა“ **ღშობ. 185,41;** „ხვალის-დღე კუალადცა მოყვანებულ იქმნნეს განკითხვად“ **მ. ცხ. 384v;** „ხვალისა-დღე ვითარ აღდგა პიტიახში, გჳწოდა ჩუენ“ **შუშ. IV 12;** „ხვალისა-დღე სულნი წარჰჴდეს“ **ი.-ე. 32,27.** იხ. დღე.

**ხიზან-ი:** „დია ავსა ჟამსა დაშლილობისასა დავწერე და ხიზანს“ **Q—1062 (ანდ.).**

**ხილ-ი** «ნაყოფი»: „გამოსცეს ხილი თჳსი ჟამსა თჳსსა“ Ꮯ,—„გამოსცის ნაყოფი მისი ჟამსა თჳსსა“ Ꮑ, **ფს. 1,3;** „ყვეს ხილი ნაყოფისა მათისაჲ“ Ꮯ,—„ყვეს ნაყოფი იფქლისაჲ“ **ფს. 106,37;** „განვამრავლო ხილი ხეთაჲ და ნაყოფი ველთაჲ“ O, **ეზეკ. 36,30;** „დაიკრიბეთ ღჳნოჲ, იფქლი და ხილი“ I, **იერემ. 40,10;** „კელრისა გასაგებელნი იყვნეს,— გინათუ ზეთის-ხილი იყვის, გინათუ ნიგოზი, გინათუ სხუაჲ ხილი“ **ი.-ე. 44,4.** იხ. ზეთის-ხილი, ზეთის-ხილოვანი, ხილოანი.

**ხილა** (შდრ. ვ.-ტყაოსნის: „ხლა“) თავსაბურველი, თავშალი: „არა გშუენის შენ ესრეთ ხილანი შენნი, ვითარ მე სლვაჲ ესე“ H—**341,122.**

**ხილვა** ნახვა, «ხედვა», შენიშვნა, გასინჯვა, «განხილვა», «გულვება», «კრძალვა», «ნაძილევება», ჩვენება, სიზმარი, შესახედაობა, «ქმნულება», სანახაობა, ჩენა, გახელა: „ვიხილეთ ვარსკულავი“ **მთ. 2,2;** „იხილეთ, გიჩუენენ თქუენ სამართალნი და მშჯავრნი“ G,—„იგულეთ, აჰა ესერა მიგეც თქუენ სამართალი და მსჯავრი“ M, **II შჯ. 4,5;** „იხილოს მღდელმან“ **pb.,**—„განიხილოს მღდელმან“ G, **ლევიტ. 13,27;** „ვერ იხილოს ნათელი მზისთუალისაჲ“ **ფიზ. 1,6;** „ვიხილე ზღჳსაგან მოდრეკილი ღელვაჲ“ **ი. მოც. 58,10;** „არა იხილვოს შენდა ცომი“ G, **II შჯ. 16,4;** „ჩუენებით იხილვიდენ და ჭაბუკნი თქუენნი ხილვით ჰხედვიდენ“ O, **იოვ. 2,28;** „მივიდა და იხილვიდა ბეჭედსა მას“ **თომა მოც. 16,23;** „იხილეთ, ნუუკუე სცთეთ“ **ლ. 21,8;** „იხილეთ და მღჳძარე იყვენით“ DE,— „ხედევდით და იღჳძებდით“ **მრ. 13,33;** „თქუენ იხილეთ“ DE,—„თქუენ ეკრძალენით“ **მრ. 13,23;** „ჩუენება, რომელი ვიხილე“ **pb.,**—„ვინაძილევი **ნაძილევი**“ G, **მსჯ. 7,13.** „მი-თუ-ვიდიან **ხილვად** სნეულთა“ **ფლპ. მოც. 10,26;** „ნუ ვის უთხრობთ ხილვასა მას“ **მთ. 17,9;** „ჭაბუკნი თქუენნი ხილვასა იხილვიდენ“ **საქ. მოც. 2,17;** „დანიელ გულისხმა-ჰყოფდა ყოველთა ხილვათა და ჩუენებათა“ O, **დან. 1,17;** „გიჩუენო შენ... საუცარი ხილვაჲ“ **ფლკტ. 133,21;** „იყო ყრმაჲ იგი შუენიერ ხილვითა და კეთილ პირითა“ M,—„ყრმაჲ იგი კეთილ იყო ქმნულებითა ფრიად და შუენიერ პირითა“ O, **ესთ. 2,7;** „(იყო) ყუდროჲ ხილვითა“ **ლონგ. 188,24;** „დედანი ეგე, მომავალნი ხილვით, მოვედით“ I, **ეს. 27,11.** „არა შეძრწუნდეს ყოვლისა მისთჳს **ხილ(ვ)ულისა**“ **ბ. კეს.-40-თჳს 117,15;** „რომელი იდიდები ყოველთაგან დაბადებულთა, ხილულთა და უხილავთა“ **შუშ. III 10;** „იხილეს ღლისი თუალითა ხილულითა კაცი იგი ღმრთისაჲ“ **ნრს. 78,16.** იხ. აღმოხილვა, ა(ღ)ხილვა, გამოხილვა, ვანხილვა, გარდამოხილვა, გარე-მოხილვა, გემოჲს-

ხილვა, გემოუხილველად, ზედ-მოხილვა, ზეხილული, თანა-ახილვა, თუალით-მხილველი, თჳთმხილველი, მიმოდახილვა, მიმოხილვა, მიხილვა, მოხილვა, მხილველი, სახილველი, სახილველობა, უკუნხილვა, უხილავი, შეხილვა, შთახილვა, ძჳრის-ხილვა, ძჳრხილული.

**ხილის-მოკრება** შემოდგომა: „რაჲთა ვისწაოთ, უკუეთუ საღმრთონი წიგნნი გჳთხრობენ ჩუენ ჟამსა მას აღდგომისასა: ზაფხულის-მეა, ანუ ხილის-მოკრებასა* იყოს, ანუ ზამთრისა შემდგომად?“ **Ath. — 11,115v. კ. იერ.-აღდგ. 156,1.** იხ. მოკრება.

**ხილის-მცველ-ი:** „შექმნეს იერუსალჱმი, ვითარცა ლოგინი ხილის-მცველთაჲ“ **ფს. 78,1.** იხ. მცველი.

**ხილის-საცავ-ი** საჩრდილობელი ხილის მცველთა: „დავდვა სამარიაჲ ხილის-საცავად ველისა და დასანერგავად ვენაჴისა“ O, **მიქ, 1,6**; „დაშთეს ასული სიონისაჲ... ვითარცა ხილის-საცავი ნესოვანსა“ I, **ეს. 1,8.** იხ. საცავი.

**ხილოან-ი, ხილოვან-ი** ხილის მომტანი (ბაღი, ხე და სხვ.): „იყო მას შინა... ბოსტანთა და ვენაჴთა და ხილოანთა სიმრავლე აღურაცხელი“ **მ. ხწ. 197,10**; „კართა ჩუენთა თანა ყოველი ხეთა ხილოვანთა“ O, **ქება 7,13.** იხ. ხილი; შდრ. ზეთის-ხილოვანი.

**ხილულ-ი** იხ. ზეხილული.

**ხიობა, ხეობა** კურთხევა, გალობა, მღერა: „ახიობდეს ქებასა“ M, **II ნშტ. 23,13.** შდრ. მახიობელი.

**ხისტ-ი** «მჴდომი»: „იყოს თუ ვისიმე შვილი ურჩ და ხისტ“ M,—„უკუეთუ ვისიმე ძე ურჩ იყოს და მჴდომი“ G, **II შჯ. 28,15.**

**ხლდომა** ხტომა, კუნტრუში, შეთამაშება, შეძვრა, რბენა: „ვითარცა კრავნი ხლდებოდეს“ O, **სიბრძ. სოლ. 19,7**; „ხლდებოდით, ვითარცა ჴბონი, ბაგათაგან განტევებულნი“ **მალ. 4,2**; „მაშინ ხლდებოდის მკელობელი, ვითარცა ირემი“ I, **ეს. 35,6**; „ხლდებოდიან, ვითარცა ვეფხნი, ცხენნი მისნი“ O, **ამბაკ. 1,8**; „თხემთა ზედა მთათასა ხლდებოდიან“ O, **იოვ. 2,5**; „მთანი და ბორცუნი ხლდებოდიან და მოკეგებვოდიან“ O, **ეს. 55, 12**; „ვიდოდა და ხლდებოდა და აქებდა ღმერთსა“ **საქ. მოც. 3,8.** „რომელსა ასხენ წჳვნი... **ხლდომად** მით ქუეყანასა ზედა“ O, **ლევიტ. 11,21. იხ.** აღხლდომა, გამოხლდომა, გარდახლდომა, მიმოხლდომა, მიხლდომა.

**ხლება** იხ. ახლება, ახლვა, მიახლება.

**ხოირ-ი, ხუირ-ი, ხჳრ-ი, ხჳირ-ი** გვირგვინი, თავსაბურავი: „დაიდგა ხოირი თავსა მისსა“ O, **ივდ. 10,3**; „დაიდგ ხოირი თავსა შენსა“ O, **ბარუქ 5,2**; „ხუირი (ხჳრი I) ზეზისაჲ (ზელემისაჲ I) დაადგან და შარავანდნი შეაბან“ IO, **I ეზრა 3,6**; „აღიღე ხჳირი ჴელითა შენითა“ **Ath.—11,230r.**

**ხოლე:** „უკუეთუ შურებოდი ჴელთსაქმარსა შენსა... და მოვიდეს ჟამი ლოცვისაჲ, ნუ იტყჳ: და-ხოლე-ვასრულო მცირჱ ესე ჴელთსაქმარი და ესრეთ ვილოცო“ **მ. ცხ. 306r.**

**ხოლო** და, მხოლოდ, მარტო, «ოდენ», მაგრამ, -ღა; არამედ: „შეეახლოს მოსე ხოლო ღმერთსა“ O, **გამოსლ. 24,2**; „არა ხოლო ერისაგანნი მოღუაწენი, არამედ მუშაკნიცა, რომელნი ქუეყანასა იქმედ“ **I ეზრა 4,6**; „მე ხოლო განვიდე მარტოჲ“ **პეტრე მოც. 44,23**; „იხილნა მჩუარნი იგი ხოლო“ **ლ. 24,12**; „რაჲთამცა ფესუსა ხოლო... შეახეს“ C,—„რაჲთა ფესუსა ოდენ... შეახონ“ DE, **მრ. 6,56**; „ხოლო მე არასადა დავბრკოლდე“ **მთ. 26,33**; „იხილნა მჩუარნი იგი ხოლო“ **ლ. 24,12**; „უმეტჱს ხოლო მტკიცე იქმნეს სარწმუნოებასა ზედა“ **ფლკტ. 145,3**; „ხოლო სხუაჲ არს შეცოდებულისა მოკლვაჲ“ **იპ. რომ.-კურთხ. მოხ. 156,15.**

**ხოლო თუ** ეგების: „მი-ხოლო თუ-გეტევნენ უკეთურებანი ეგე ზრახვათა გულისა შენისათანი“ **საქ. მოც. 8,22**; „გჳჴსნნეს ხოლო თუ ღმერთმან“ O, **იონა 1,6.** იხ. ერთხოლო.

**ხომ-ი** თანავარსკვლავედი: „გულისჴმა-გიყოფიან საკჳრველნი ხომთანი“ O, **იობ. 38,31.** შდრ. ჴომი.

**ხორშ-ი** უბე, კუთხე, ყურე: „ხორშთა მისთა: ქერაბინნი და ლომნი და დანაკის-კუდნი“ O, **III მფ. 7,36.**

**ხორშ-ი** ნაფოტი, ნათალი: „ვითარცა ხორში ღელვათა ზღჳსათა მიმოაქუნ“ **Sin.—97,56v.**

**ხორშაკ-ი** «სიცხე»: „რაჟამს სამხრით ქრინ, სთქჳთ, ვითარმედ ხორშაკი (სიცხჱ DE) იყოს“ C, **ლ. 12,55**; „გგუემოს... გუემითა ხორშაკისაჲთა გუნითა და დანდალუკითა“ M, **II შჯ. 28,22**; „დაგეც თქუენ უნაყოფოებითა და ხორშაკითა და სეტყჳთა“ O, **ანგეა 2,17**; „იყოს ქუეყანასა ზედა... ხორშაკი და გოინი, გინა მკალი“ O, **II ნშტ. 6,28**; „მსგავს არს კადნიერებაჲ ხორშაკსა შემწუველსა“ **მ. ცხ. 284r**; „ქარნი ხორშაკნი და წყალნი მავნებელნი...“ **შუშ. XIV 22**; „არცა დაეცეს მათ ხორშაკი, არცა ავნოს მათ მზემან“ O, **ეს. 49,10**; „განრყუნის ხორშაკმან ნაყოფი ქუეყანისაჲ“ **მ. ხწ. 228,12.**

**ხორშაკება** სიცხე, შემწველობა: „ვინაჲ-მე არიან უნაყოფოებანი და ხორშაკებანი და სეტყუანი?“ **A—92,295.** იხ. ხორშაკი.

**ხორშაკეულ-ი** ხორშაკნაცემი, დასიცხული: „მერმე შჳდნი თავნი აღმოსცენდეს მათ თანა წულილნი და ხორშაკეულნი“ O, **დაბ. 41,6**; „ხორშაკეულ იქმნას კალოთა ზედა შვილი უშჯულოჲ“ O, **იგ. სოლ. 10,5.** იხ. ხორშაკი.

**ხოსტაკ-ი** იხ. ხუასტაგი.

**ხრა** «ყრა», ძვრა, რხევა: „ხრიდეს თავსა“ **მრ. 15,29**; „იტყოდეს ბაგითა და ხრიდეს თავთა (ყრიდეს თავსა C)“ Ղ, **ფს. 21,8.** იხ. შეხრა.

**ხრატუკ-ი** იხ. ხარტუკი.

**ხრტინვა** ხვრინვა: „არსა კაცი ქუეყანასა ზედა, რომელიმცა ხრტინვიდა სასიკუდინედ და ეძიებდა მეგობართა ამის სოფლისათა?“ **მ. ცხ. 29r.**

**[ხრწევა]** იხ. დამახრწეველი, დახრწევა.

**ხრწნა** გაფუჭება, წახდენა, დახსნა, დარღვევა: „არავინ ვხრწენით... არავის მოვაანგაჰრეთ“ **II კორ. 7,2.** იხ. განუხრწნელი, განხრწნა(-ადი), უხრწნელი, უჴრწნელი.

**ხრწნილება** წახდენილობა, დახსნილობა, დარღვეულება: „არცა ხრწნილებამან უხრწნელებაჲ დაიმკჳდროს“ **I კორ. 15,50**; „იგინი მონანი არიან ხრწნილებისანი“ **II პეტრე 2,19**; „ჴორცისა მის წილ ხრწნილებისაჲსა მაც მე ჴორცი უბიწოჲ წმიდისა მის ტარიგისაჲ“ **ვარ. 808.** იხ. ხრწნილი (ხრწნა).

* წყაროშია: „ხილის-მოკლებასა“ (რედ.).

**ხსედ-ი** «წითელი», ნარინჯის ფერი: „კაცი, აღმჴედრებული ცხენსა ზედა ხსედსა“ O.—„კაცი აღმჴედრებული ცხენსა ზედა წითელსა“ I, **ზაქ. 1,8.**

**ხსედ-ჭრელ-ი** «წითელ-ჭრელი», ნარინჯის, ფორთოხლის ფერი: „შემდგომად მისა (დგეს) ცხენნი ხსედჭრელნი (წითელ-ჭრელნი I) და სპეტაკნი“ O. **ზაქ. 1,8.** იხ. ჭრელი.

**ხუად-ი** მამალი: „რაჟამს შვიან ხუადი კიცჳ“ **ფიზ. XII 6.**

**ხუავ-ი** ზვინი, გროვა; მოსავალი: „მუცელი შენი, ვითარცა ხუავი იფქლისაჲ, გარემოხუეული შროშნითა“ I, **ქება 7,2;** „ვითარცა ვინ შეკრიბა ქვაჲ ხუავად“ O. **ზირ. 21,9;** „ვითარცა ხუავი სალეწავისაჲ შეაქუს მოფარდულთა წარმართთასა“ I, **ეს. 23,3.**

**ხუავრიელ-ი** უხვი: „ხუავრიელთა წყალობათა შენთა განსამკნობელად და ნუგეშინის-საცემელად ჩემ მონისა შენისა ცოდვილისა“ **მ. ცხ. 143v.**

**ხუალ, ხუალთ** იხ. სლვა.

**ხუაჲშან-ი, ხუეშან-ი** ლოცვა, ვედრება: „ოხათა შენთა, მამაო, და ხუაჲშანთა მოწყალე-ყვეს ჩემ ზედა ...ღმრთისმშობელი“ **მ. ცხ. 405v.** იხ. მეხუეშნე, ხუეიშნება.

**ხუარბალ-ი** ხორბალი, მარცვლეული: „წარიღე ესე (ჴელი) და დაჰფალ ხუარბალსა შინა, რაჲთა ფერი იქციოს“ **ლიმ. 78,17;** „თჳნიერ უცალოებისა თანავე გავიდის, გინა თუ ნავისა გამოზიდვასა, გინა თუ ნავი მოვიდის ხუარბლითა“ **ი.-ე. 42,1.** იხ. სახუარბლე.

**ხუარბლის-ვაჭარ-ი:** „ხუარბლის-ვაჭართა დაჰჴშნეს კარნი ქულბაგთა მათთანი და განაძნელეს იფქლი გლახაკთათჳს“ **მ. სწ. 64,18.** იხ. ვაჭარი.

**ხუასტაგ-ი, ხუასდაგ-ი, ხოსტაკ-ი** ქონება, საქონელი, პირუტყვი, განძი, ფული: „ენება ხუასტაგი ნავისა ჩუენისაჲ წარღებად“ **ი. მოც. 57,14;** „ნუ იქმნებით გულისმთქუმელ ხუასტაგისა (ხუასდაგისა)“ **საკ. წიგ. II 139,22;** „არს ჩემ თანა ხოსტაკი დიდძალი“ **ქ. ცხ. 31,2;** „განყიდა... და მოართუა ხუასტაგი“ Sin.—**6,126r.**

**ხუასტაგის-მოყუარე** ქონების, განძის, ოქროს მოყვარული: „მიიღე ხუასტაგი ესე და მომეც მე იფქლი; **ხოლო** მან, ხუასტაგის-მოყუარემან... მეყსეულად მიითუალა და მოსცა მას იფქლი“ **საკ. წიგ. II 130,2;** „არცა დაშთებიან მდიდარნი და არცა ხუასტაგის-მოყუარენი“ **მ. სწ. 230,26.** იხ. მოყუარე.

**ხუაშიადად** საიდუმლოდ, დაფარულად: „ვარქუ მე სანატრელსა მას ხუაშიადად-რე“ **შუშ. III 20.**

**ხუდომა** შეყრა, შეხვდომა, რგება, «დაცემა»: „სული მხუედა კეთილი“ O, **ხიბრძ. სოლ. 8,19;** „ჭირი თუ რაჲმე მხუდეს“ O, **ზირ. 22,31;** „ხუდა მას საკუმეველისა კუმევაჲ“ **ლ. 1,9;** „ნაწილად ცოდვილისა ჰხუედინ“ O.—„წილი ცოდვილისა დაეცეს მას ზედა“ pb, **ზირ. 25,26(21);** „ხუდა მათეს ნაწილად მისლვად სოფელსა მას კაცის-მჭამელთასა“ **მდახლ. მოც. 21,4;** „მოჭედილი არს სრულად, ვითა ხუდების ყოვლითა ფერითა“ **A—484,315v.** იხ. დახუდომა, თანა-დახუდომა, მიხუდომა, მოხუდომა, მხუდარი, შეხუდომა; წილ-ხუდომა.

**ხუედრება** რგება, შეყრა, შემთხვევა, «მიცემა»: „შრომა ახუედრეს მავასხებელთა თჳსთა“ O.—„მისცა შრომა შემწეთა მათ“ pb., **ზირ. 29,4;** „ნუ შრომასა მახუედრებ მე“ **ლ. 11,7.** „ხუედრებულ იყო წილი მსახურებისაჲ ამის“ **საქ. მოც. 1,17.** იხ. დახუედრება, ნახუედრებ(ელ)ი, შეხუედრება.

**ხუევა** იხ. აღხუევა, გარე-მოხუევა, დახუევა, თავის-სახუეველი, მოხუევა, წარხუევა.

**ხუეიშნება** მიცემა, ბოძება: „მახუეიშნე ერი ჩემი თხოვასა ამას ჩემსა“ O, **ესთ. 7,3.** იხ. ხუაჲშანი.

**ხუესტ-ი** თავხედი, «კადნიერება»: „პირი მისი ხუესტი სიკუდილსა მოუწესნ“ O,—„პირისა მისისა კადნიერება სიკუდილსა მიუწოდნ“ pb., **იგ. სოლ. 18,6.** „ნუ—თქუა—ხუესტად იტყჳ“ **ბაბ. 47,6.** იხ. სიხუესტე.

**ხუესტობა** ამაოდ-მეტყველება, ფუჭად-მეტყველება, კადნიერება: „ნუ ხუესტობ მრავალთა შორის მოხუცებულთა“ O, **ზირ. 7,15.** იხ. ხუესტი.

**ხუეტა** ფხეკა: „ყოველთა ჴორცთა მათთა ხუეტდეს“ **ბ. კეხ.-საეკლ. უწყ. 121b;** „მრავალ ჟამ ხუეტდეს (გუერდსა)“ **ვარ. 811;** „კეცითა იხუეტდა წუთხსა მას“ **მ. სწ. 181, 11.** „**ხუეტაჲ** და გუემაჲ და მოჭრაჲ ასოთა მათთაჲ“ **მ. სწ. 126,3;** „ბრძანა... კეცითა დრესაჲ და ხუეტაჲ“ Sin.—**11,281r.** იხ. მოხუეტა, მხუეტელი, სახუეტელი, შეხუეტა.

**ხუეშან-ი** იხ. ხუაჲშანი.

**[ხუეწა]** იხ. აღმოხუეწა [აღმოხუეწინი], გამოხუეწა, დახუეწა, მოხუეწა, შემოხუეწა.

**[ხუეწილ-ი]** იხ. ოქროხუეწილი.

**ხუეჭა** «მძლავრობა», წართმევა: „ულოცევდით, რომელნი გხუეჭდენ (გმძლავრობდენ DE) თქუენ“ **მთ. 5,44.** იხ. მიმხუეჭელი, მიხუეჭა, მომხუეჭელი, მონახუეჭი, მოხუეჭა, უხუეჭად.

**ხუთ-ი** 5: „არარაჲ გუაქუს, გარნა ხუთი ჴუეზაჲ პური და ორი თევზი“ **მთ. 14,17;** „შესძინა სხუაჲ-ღა ხუთი“ **მთ. 25, 16;** „ხუთნი იგი მათგანნი იყვნეს სულელნი და ხუთნი ბრძენნი“ **მთ. 25,2.** იხ. მეხუთე, მეხუთედი, ოცდახუთი, ხუთეული.

**ხუთათას-ი** 5000: „არცა მოიჴსენეთ ხუთთა მათ პურთაჲ **და** ხუთათასთაჲ მათ?“ **მთ. 16,9. იხ.** ათასი.

**ხუთას-ი** 500: „ერთსა თანა-ედვა ხუთასი დრაჰკანი“ **ლ. 7,41.** იხ. ასი.

**ხუთგზის** ხუთჯერ: „**ჰურიათაგან** ხუთგზის ორმეოცსა ერთ მოკლებული ცემაჲ მოვიღე“ **II კორ. 11,24.** იხ. გზის.

**ხუთეულ-ი** «მეხუთე»: „ხუთეული მისი შესძინოს მას ზედა“ G.—„მეხუთჱ იგი შესძინოს მას ზედა“ O, **ლევიტ. 6,5.** იხ. ხუთი.

**ხუირ-ი, ხჳრ-ი** იხ. ხოირი.

**ხუთშაბათ-ი:** „დღე ხუთშაბათი იყო, რომელსა განვაწესეთ საჴსენებელი წმიდისა შუშანიკისი“ **შუშ. XX 7.** იხ. შაბათი.

**[ხუმა]** იხ. აღმოხუმა, ა(ღ)ხუმა, გამოხუმა, განხუმა, გარდამოხუმა, გულის-ხ(უ)მა, თუალ(თ)-ხუმა/ხუვა, თუალუხუავი, თუალ(თ)-უხუაობა, მიხუმა, მოხუმა, შემოხუმა, შეხუმა, შთამოხუმა, წარხუმა.

**ხუმრობა:** „კიცხევითა და ხუმრობითა სიცილად აღსძრვენ“ **H—2251,321v.**

**ხუჟიკ-ი, უჟიკ-ი** მიდიელი, «არშაკნი»: „დარიოს ხუჟიკი :იზ: წელ (მეფობდა)“ **იპ. რომ.-ქრონ. 238,21**; „ვიდრე მეფობად ხუჟიკთა“ **II ნშტ. 36,20**; „აღვადგინნე თქუენ ზედა უჟიკნი“ **ეს. 13,17**; „განევთა მეფობაჲ შენი და მიეცა უჟიკთა და სპარსთა“ **დან. 5,28**.

**ხურეტა** ხვრეპა: „ზედა მადგეს და მახურეტდეს მე და იქმოდის ჩემ წინაშე სახურეტელსა“ **II მფ. 13,5**. იხ. სახურეტელი.

**ხურვა** იხ. დახურვა, შეხურვა.

**ხურინვა** ხვრინვა: „ეძინა და ხურინავდა“ **იონა 1,5**; „იონას ეძინა და ხურინავდა“ **ოქრ.-მარხ. და იონ. 105,19**; „არავინ მძინარჱ გჳრგჳნოსან იქმნის, არცაღა რომელი დაწვის და ხურინავნ“ **Ath.—11,262r.**

**ხურო** დურგალი, სახლის მაშენებელი, ოსტატი, ხელოსანი, ხუროთმოძღვარი: „ანუ არა ესე არს ხუროჲსა მის იგი ძჱ?“ **მთ. 13,55**; „მოსცა... ხურონი ძელისანი“ **M, I ნშტ. 14,1**; „მისცეს ხუროთა და მაშენებელთა, რაჲთა იყიდონ ქვაჲ მოთხვითი“ **M, II ნშტ. 34,11**; „(კერპი) იგი ხურომან შექმნა“ **O, ოვსე 8,6**; „მისცემდა ხუროთა არა მცირედსა საქმესა“ **Ꞇ. საქ. მოც. 19,24**; „მიეც.. მორჩუნვად მით კედელნი ტაძრისანი ჴელითა ხუროთაჲთა“ **M, I ნშტ. 29,5**; „ყოველთა ხურომან მასწავა მე სიბრძნჱ“ **O, სიბრძ. სოლ. 7,21**. იხ. სახუროვნო, ქვით-ხურო, ჴელით-ხუროჲ.

**ხუროება, ხუროვ(ნ)ება** დურგლობა, ოსტატობა, ხელობა: „იყვნეს მეპრატაკე ხუროებით“ **საქ. მოც. 18,3**; „აღავსო იგი სულითა საღმრთოჲთა... განზრახვად... საქმესა მას ძელით-ხუროებისასა“ **O, გამოსლ. 31,5**; „საჴმარ არს ცეცხლი, ვითარცა ქსლის-ქსოვასა და ხუროვებასა და ჭედასა...“ **ბ. კეს.-ექუს. დღ. 45,34**; „იყო ხუროებით მარმარილოჲსაჲ მომსხმელი“ **ლიმ. 100,38**; „რაჲ ხუროებაჲ იციან?... ბრძანა, რაჲთა ჴელოანნი იგი ხუროებითა განარჩინნენ“ **H—341,641**. იხ. ხურო.

**ხუროთ-მოძღუარ-ი** ხელოვანი, ოსტატი: „ქალაქსა, რომლისა ხუროთ-მოძღუარ და შემოქმედ ღმერთი არს“ **ჰებრ. 11,10**. იხ. მოძღუარი.

**ხუროთ-მოძღურება**: „აღავსო იგი... გულისხმის-ყოფითა ყოველსა საქმესა განზრახვად, ხუროთ-მოძღურებად, საქმედ ოქროჲსა მის და ვეცხლისა“ **O, გამოსლ. 31,4**. იხ. მოძღურება.

**ხუშკარ-ი** მსხვილი ფქვილისაგან დამზადებული პური: „ჩემდა კმა არს ერთი კუართი ჴორცთათჳს და პური ხუშკარი“ **Sin.—6,181r.**

**ხუცება** «გაპირმშოება», «უფროსება»: „ნუ ახუცებნ შვილსა მას საყუარელისასა უხუცესსა მას შვილსა ზედა საძულელისასა“ **M.**—„ვერ უძლოს გაპირმშოებაჲ ძესა, პირმშოსა მის შეყუარებულისასა“ **G.** — „ნუ აუფროსებნ შვილსა მას საყუარელისასა უხუცესსა მას შვილსა ზედა საძულელისასა“ **pb., II შჯ. 21,16**. იხ. ხუცესი; შდრ. მოხუცებული.

**ხუცეს-ი** (ხუცისა) «მოხუცებული», «მღდელი», «უხუცესი»: „ზრახვა-ყვეს ...ხუცესთა (მოხუცებულთა DE) ერისათა“ **C, მთ. 27,1**; „რაჲსათჳს მოწაფენი შენნი არა-ვლენან მოძღურებისაებრ ხუცესთაჲსა?“ **DE.**—„რაჲსათჳს მოწ ფენი შენნი არა ვლენან მსგავსად მოძღურებისა მის მღდელთაჲსა“? **C, მრ. 7,5**; „ხუცესთაგანნი (უხუცესთაგანნი I) მღდელთანი (მოიყვანნე I)“ **O, იერემ. 19,1**; „სეფორა აკურთხა ხუცად“ **თომა მოც. 20,12**; „მეცა, ხუცესი დედოფლისა შუშანიკისი, თანა-ვჰყვანდი ეპისკოპოსსა მას“ **შუშ. III 8**. „ხუცესნი და დიაკონნი ჰმსახურებდიან“ **ი.-ე. 38,1**. იხ. თანახუცესი, მოხუცებული, მოხუცებულება, მოხუცებულობა.

**ხუცეს-მონაზონ-ი**: „ცხორებაჲ... აღწერილი გლახაკისა გეორგის მიერ ხუცეს-მონაზონისა“ **ი.-ე. 13,5**. იხ. მონაზონი.

**ხუცობა**: „მადლი, რომელი მოგეცა შენ წინაჲსწარმეტყუელებითა დასხმითა ჴელთა ხუცობისაჲთა“ **I ტიმ. 4,14**. იხ. ხუცესი.

**ხჳდე, ხჳდოლი**... იხ. სლვა.

**ხჳთქ-ი** ნიანგი: „სავსე იყო მდინარჱ იგი ხჳთქებითა“ **ანტ. დ. 26r**; „რომელთამე თქჳან ხჳთქი ზღჳსაჲ“ **ფიზ. XXVIII 6**; „ქცევათა მათთჳს ხჳთქთაჲსა ეგების, რაჲთა ვიფარვიდეთ ტყავითავე მისითა“ **გრ. ნოს.-კაც. აგებ. 158,31**.

**ხჳრ-ი** იხ. ხოირი.

# ჴ

**ჴარ** ქართული ანბნის 34-ე ასო, რიცხვითი მნიშვნელობა 7 000.

**ჴად-** იხ. ჴდა.

**ჴალ-ი** ქუმელი, მოხალული ფქვილი, თაფლითა და ერბოთი შემზადებული საჭმელი: „შეუსუარა მას ბოოს ჴალი“ **O, რუთ 2,14**; „მიიღე შენ თანა გრივი ერთი ჴალი“ **O, I მფ. 17,17**; „აღავსო (მახალი) ჴალითა“ **O. ივდ. 10,5**.

**ჴალარჯობა** «ბალარჯობა»: „ყვეს... დღესასწაული იგი ჴალარჯობისაჲ შჳდ დღე“ **O.**—„ყვეს... დღესასწაული იგი ბალარჯობათაჲ შჳდ დღე“ **I, I ეზრა 1,9**.

**ჴამ-** საჭირო: „მე შენგან მიჴმს ნათელის-ღებაჲ“ **მთ. 3,14**; „უფალსა უჴმს ეგე“ **ლ. 19,31**; „არა მიჴმ მე“ **I კორ. 12,21**; „რავდენთა უჴმდა განკურნებაჲ, განჰკურნებდა“ **ლ. 9,11**; „ეგეცა მიჴმს საქმესა მზანელობისასა“ **ი. მოც. 58,39**; „უჴმს მას შეწევნაჲ“ **O, სიბრძ. სოლ. 13,16**; „რაჲ ვის უჴმდა, მიემადლებოდა“ **შუშ. XI 3**; „არა ჴამს მონაგებთა სიმრავლე“ **მ. ხწ. 7,34**. იხ. უჴმს.

**ჴამიერ-ი** ფეხჩაცმული: „წიაღსავალი იყოს ჴამიერისაჲ“ **I, ეს. 11,15**. იხ. ჴამლი.

**ჴამლ-ი** ფეხსაცმელი: „წარიჴადნა ჴამლნი“ **თ˝ე 7,27**; „ვერ ღირს ვარ განჴსნად ჴამლთა ფერჴთა მისთასა“ **Ⴂ, საქ. მოც. 13,25**; „(იყო) ერთი კაცი შორის მათსა, შემოსილი ჴამლითა“ **O, ეზეკ. 9,2**; „სადა იყოს მაშინ ჴამლები იგი, შუენიერად განგლესილები და სამოსელნი მეფეთანი?“ **მ. ხწ. 94,9**. იხ. მეჴამლე, საჴამლე, საჴამლობელი, უჴამლო, უჴამური.

**ჴამლის-საბელ-ი** ფეხსაცმლის შესაკრავი: „რომლისა-იგი ვერ ღირს ვარ განჴსნად ჴამლის-საბელთა მისთა“ **საქ. მოც. 13,25**. იხ. საბელი.

**ჴამლის-ტეფ-ი** «შესასხმელი», თასმა: „უკუეთუ საბლითგან ვიდრე ჴამლის-ტეფადმდე — შესასხმელთამდე — მოვიღო ყოვლისაგან“ O, დაბ. 14,23. იხ. ტეფი.

**ჴარ-ი** «ზუარაკი»: „ნუ ჰქნავ ჴარითა და ვირითა ერთად“ M, — „არა ჰქნა ზუარაკითა და ვირითა ერთბამად“ G, II შჯ. 22,10; „სადა-იგი იქმოდის ათი უღელი ჴართაჲ, ყოს მან ლაგჳნ ერთ“ I, ეს. 5,10; „ჴარი და დათჳ ზოგად ძოვდენ“ I, ეს. 11,7; „ვითა ჴარი ყჳროდის“ მ. ცხ. 32r; „ჴარი, ჴბოჲ უბიწოჲ, ზროხათაგან მოიბას“ O, ლევიტ. 1,3; „ვითარცა ჴართა მჴნეთა, დაუღლველთა...“ შუშ. XIX 7. იხ. ურემჴარი.

**ჴაჴვა** დაკაწრვა: „არცა ეტყებდენ მათ, არცა იჴაჴდენ“ O,— „არცა ეტყ-ბდენ, არცა დაეჴაჴნენ“ I, იერემ. 16,6; „იჴაჴდეს ღაწუთა მათთა“ შუშ. IX 12.

**ჴბო** ხბო, «ზუარაკი»; «მართუე»: „დაკლან ჴბოჲ იგი წინაშე უფლისა“ O, —„დაკლან ზუარაკი წინაშე უფლისა“ G, ლევიტ. 1,5; „მისცე... ჴბოჲ ზროხათაგანი ცოდვისათჳს“ O, ეზეკ. 43,19; „ჴბოჲ და ლომი და ზუარაკი ერთად ძოვდენ“ I, ეს. 11,6; „არა ითხოვს შენგან ჴბოსა ზუარაკად“ მ. სწ. 173,37; „გამოზარდენ თუ ჴბონი მათნი გარე შიშისა“ pb.,—„განჰზარდენ მართუენი მათნი თჳნიერ შიშისა“ O, იობ 39,3.

**ჴდა** წვდა, ამოღება, შიშვლება, «აღება», «აღმოჴდა», «აღმომზადება»: „იჴადა მახჳლი საეშმაკოჲ“ ი.-ე. 46,17; „ერთმან ვინმე წინაშემდგომელმან იჴადა მახჳლი“ მრ. 14,47; „იჴადნენ ყოველთა მახჳლნი ეგჳპტესა ზედა“ O, ეზეკ. 30,11; „იჴადე ჴრმალი შენი“ G, მსჯ. 9,54; „მახჳლი იჴადეს ცოდვილთა“ Ꞁ,—„მახჳლი აღიღეს ცოდვილთა“ Ꞇ, ფს. 36,14; „იჴადა მახჳლი თჳსი“ DE,—„აღმოიჴადა მახჳლი თჳსი“ C, მთ. 26,51; „მოყუასსა ზედა უკუეთუ იჴადო მახჳლი“ pb.,—„მეგობარსა ზედა მახჳლი ღათუ აღმოიმზადო“ O, ზირ. 22,26. „მახჳლი ჴდილი ჴელსა შინა“ G, ისუ ნ. 5,13. იხ. ასაჴდელი, აღმოჴდა, ა(ღ)ჴდა, გამოჴდა, განჴდა, გარე-შეჴდა, გარე-წარჴდა, დაჴდა, ზარგანჴდილი, ზარის-განჴდა, ზარის-საჴდელი, ზარ-ჴდა, თითწარჴდილი, თუალთ-საჴდელი, შთაჴდა, წარჴდა.

**ჴდა** იხ. გარდაჴდა, მიმჴდელი, მიჴდა, მოჴდა, მჴდელი.

**ჴდალ-ი** ჭაკი: „იყო სოლომონისი ორმეოცი ათასი ჴდალი მეზუებნი საეტლედ“ O, III მფ. 10,26; „იყო სოლომონისი ორმეოცი ათასი ჴდალი ეტლებისაჲ“ M, II ნშტ. 9,25; „აქლემი ჴდალი და კიცუები მათი ოცდაათი (მიუძღუანა)“ O, დაბ. 32,15.

**ჴდალთ-მდრანჯობელ-ი, ჴდალ-მნდრანჯობელ-ი** «დედალთ-მბორგელი», დედალთ-მოტრფიალე: „ცხენ ჴდალთ-მდრანჯობელ (ჴდალ-მნდრანჯობელ O) იქმნნეს“ I,—„ცხენებ დედალთ-მბორგელ იქმნენ“ pb., იერემ. 5,8. იხ. მდრანჯობელი.

**[ჴდომა]** სვლა. იხ. აღმოჴდომა, ა(ღ)ჴდომა, გამოჴდომა, განჴდომა, გარდამოჴდომა, გარდაჴდომა, გარე-წარჴდომა, გულსა მოჴდომა, დაჴდომა, ზარის-განჴდომა, ზედა-გარდაჴდომა, ზედა-მოჴდომა, მოჴდომა.

**ჴდომა** წინააღმდგომობა, წინააღმდეგობა, «ცილობა», დავა, ბრძოლა, «ლალვა», «გამოძიება», მტრობა: „ნუ უჴდებით ბოროტსა“ მთ. 5,39; „უჴდებოდა მათ ელჳმას, მოგჳ იგი“ საქ. მოც. 13,8; „მიჴდებოდა რაჲ ცოდვილი წინაშე ჩემსა“ ფს. 38,2; „ნუ უჴდები კაცსა მას ძლიერსა“ O, ზირ. 8,1; „რასა ჰჴდებით ურთიერთას?“ C,—„რასა გამოეძიებთ ურთიერთას?“ DE, მრ. 9,6; „რაჲ არიან სიტყუანი ეგე, რომელთა ჰჴდებით ურთიერთას გზასა მაგას?“ C,—„...რომელთა იცილობთ ურთიერთას სლვასა შინა?“ DE, ლ. 24,17; „ჰჴდებოდეს ურთიერთას ჰურიანი იგი“ C,—„ილალვიდეს ურთიერთას ჰურიანი იგი“ ი. 6,52. „შური და ჴდომაჲ შეთხზულ არიან ურთიერთას“ მ. სწ. 243,15; „ჴდომით ვიდრემე ჴდებოდეს სამნი იგი მეფენი“ IV მფ. 3,23; „იყო ჴდომაჲ და გამოძიებაჲ არა მცირედი“ საქ. მოც. 15,2; „ჴდომა რაჲმე არიან თქუენ შორის“ I კორ. 1,11; „ჴდომით მჴდომ ვექმნე“ O, III მფ. 11,34; „სადა შური და ჴდომაჲ, მუნ არს შფოთი და ყოველი ჯერ-კუალი საქმჱ“ იაკ. 3,16. იხ. ზედა-მიჴდომა, ზედა-მოჴდომა, ზედა-შეჴდომა, თანა-წარჴდომა, მიჴდომა, მიმოდაჴდომა, მჴდომი, მჴდომობა, საჴედარი, შ·მოჴდომა, შეჴდომა, შთაჴდომა, წარმოჴდომა, წარჴდომა, წიაღმოჴდომა, წიაღჴდომა.

**ჴდუნვება** იხ. წარჴდუნვება.

**ჴედნა** წვრთნა: „ვჰჴედნიდი გულსა ჩემსა დღითი-დღედ“ ბალ. 45,16.

**ჴევ-ი, ჴევნ-ი** «ნაღუარევი», «ცხჳრი», ხეობა, კანტონი, «ღელე»: „აღქაფნებოდა წყალი იგი, ვითარცა სიმძაფრჱ ჴევისაჲ“ O, ეზეკ. 47,5; „ღუარი მძაფრი, ჴევსა შინა მიმავალი, ყოველსავე, რომელიცა წინაშე მისსა პოოს, წარიღებს“ H—2251, 198r; „შეგჴადო შენ ნაღუარევსა კესსონისასა“ G,—„მოვიყვანო შენდა ჴევსა მას კიშონისასა“ pb., მსჯ. 4,7; „არს გამოსავალი საზღვართაჲ ჴევსა თანა ზღჳსა“ G,—„იყო საზღვარი გამოსავალთაჲ ცხჳრად კერძო ზღუად“ M, ისუ ნ. 18,19; „განჴმა ჴევი იგი“ III მფ. 17,7; „სუემდ წყალსა ჴევისა მისგან“ O, III მფ. 17,4; „ჴევად-ჴევად, რაჲთა აღაშჱნნენ საგლახაკონი“ ნრს. 70,10; „აღვიდედ ყოველი თესლები ჴევსა მას იოსაფატისასა“ O, — „აღვიდოდედ ყოველნი ნათესავნი ღელედ მიმართ იოსაფატისსა“ G, იოვ. 3,12; „წიაღ-მოჴდა ჴევსა“ O, დაბ. 32,22; „ყოველი ჴევნები აღმოივსოს“ ლ. 3,5; „გამოადინენ წყარონი ჴევნებსა“ ფს. 103,10; „მჴეცნი ღაღადებდენ ჴევნებსა მათსა“ O, სოფ. 2,14; „ყოველივე ჴევნები შესდიან ზღუასა და ზღუაჲ იგი არა განძღების“ O, ეკლ. 1,7.

**ჴევროვან-ი** ხეები: „არა დიდთა მათ მთათაჲ ოდენ გჳკჳრს, რომელთაგანი იგი მწუერვალნი მახლობელობითა ღრუბელთაჲთა მარადის ჰმარხვენ ზამთარსა, არამედ ჴევროვანთაცა ღრმათა, რომელნი არიან უქარო და ტფილ“ ბ. კეს.-ექუს. დღ. 132,34. იხ. ჴევი.

**ჴელ-ი** ხელი: „ჴელთა ზედა აღგიქუან შენ“ მთ. 4,6; „მიყო ჴელი“ მთ. 8,3; „ჴელი შენი იყავნ პირსა შენსა ზედა“ O, ზირ. 5,14; „ჴელითა ყურიმალსა სცემდეს“ იპ. რომ.— კურთხ. ისაკ და იაკ. 58,13; „ორნივე ჴელნი და ბრჭალნი მისნი მორღომილ იყვნეს“ O, I მფ. 5,4; „ჴელი შეახო“ მთ. 17,7; „განყარა ჴელი და ჭიქაჲ იგი პირსა შეალეწა“ შუშ. VI 13; „იტყუელვედ ჴელთა მათთა“ მ. სწ. 13,7; „არა დაიბანნიან ჴელნი, ოდეს პურსა ჭამედ“ მთ. 15,2.

**ჴელითა** მიერ: „შჯული იგი ჴელითა მოსესითა მოეცა“ C, ი. 1,17; „ჴელითა ანგელოზისა მისისაჲთა“ O, მალ. 1,1. იხ. ერთჴელი, მოჴელოვნება, საჴელი, ცალჴელი, ქვითა-ჴელი, ჴელის-ჴელ.

**ჴელ-ი** ხელობა: „იყო მარჯუე ფრიად ჴელითა" **ლიმ. 100,85** იხ. მეჴელე, ჴელოსანი.

**ჴელ-ი** ხელწერილი, ხელნაწერი: „დაწერე ჴელი ორ-მეოცდაათისა ლიტრისა ოქროჲსაჲ" **ლიმ. 78,10;** „ჴელი ესე ახალი იყო, ჰრქუა მწიგნობარსა: წარიღე ესე და დაჰფალ ხუ-არბალსა შინა, რაჲთა ფერი იქციოს" **ლიმ. 78,16.** იხ. უჴელო.

**ჴელ(თ)-აღპყრობა/აპყრობა** შეწევნა, დახმარება, ხე-ლის დაჭერა, ხელის აღმართვა: „აჩავის დაცემულსა ჴელთ-აღუპყრის აღდგინებად" **მ. სწ. 236,28.** „ღმერთსა **ჴელ-აპყრობით** ჰმადლობდეს" **ი.-ე. 33,7.** იხ. აპყრობა, აღპყრობა; შდრ. ჴელის-აღპყრობა.

**ჴელ(თ)-ბორკილ-ი:** „კრულნი იგი ჴელ-ბორკილითა შეიკრნეს საბლითა სიგლახაკისაჲთა" **იობ 3,8;** „კრულნი ჴელთ-ბორკილითა მივიდენ შენდა" **I, ეს 45,14;** „მო-გებაჲ ოქროჲსაჲ მძიმე არს და ჴელთ-ბორკილ და საკრ-ველ განუჴსნელ" **მ. სწ. 188,12.** იხ. ბორკილი.

**ჴელთ-გდება** «ჴელთ-დება», დაჭერა: „უკუეთუ ჴელთ-იგდოდ კაცმან მპარავმან სული ძმათაგან მისთა" **G,**— „უკუეთუ ჴელთ-სადამე-იდვას კაცი მპარავმან ძმათაგანი თჳსთა" **M, II შჯ. 24,7;** „ადვილად ჴელთ-მიგდოს" **მ. ცხ. 48r.** იხ. გდება.

**ჴელთ-დასხმა** ხელთდასხმა, შეხება: „დაასხნა ჴელ-ნი... ეპისკოპოსად" **თ´ე 551;** „მარიამსაცა ჴელნი დაასხ-ნეს" **ფლპ. მოც. 5,24.** იხ. დასხმა.

**ჴელთ-დება** «ხელთ-გდება», აღება, დაჭერა: „უკუეთუ ჴელთ-სადმე-იდვას კაცი მპარავმან ძმათაგანი თჳსთა" **M,**— „უკუეთუ ჴელთ-იგდოდ კაცმან მპარავმან სული ძმათა-გან მისთა" **G, II შჯ. 24,7;** „ძნიად ჴელთ-იდვის ზოგი ოდენ" **O. ზირ. 29,7;** „ჴელთ-იდვას და აღიზახოს" **იპ. რომ.-კურთხ. მოს. 184,6.** „მონადირეთაგან ვერ ეგების **ჴელთ-დებად** იგი" **ფიზ. III 6.** „განმხიარულდეს **ჴელთ-დე-ბულნი** იგი წმიდანი" **ანდ.-ანატ. 193,15.** იხ. დება.

**ჴელთ-საქმარ-ი** ხელსაქმე, «ჴელთ-საქმე», ხელობა: „დაუტევიან სავაჭროჲ მათი და ჴელთ-საქმარი (ჴელთ-საქმე A), რომელი შექმნილ არს საცხორებელად" **ბ. კეს.-ექუს. დღ. 53,12;** „ამან იცოდა ჴელთ-საქმარი წიგნისა წერაჲ" **საკ. წიგ. 131,2;** „ვიყავ მე... მოძულე ჴელთ-საქ-მრისა" **ლიმ. 37,29;** „განვყიდოთ ჴელთ-საქმარი ჩუენი" **Sin.—11,159v.** იხ. საქმარი.

**ჴელთ-საქმე** «ჴელთ-საქმარი», ხელობა: „დაუტევიან სა-ვაჭროჲ მათი და ჴელთ-საქმე (ჴელთ-საქმარი B), რომელი შექმნილ არს საცხორებელად" **ბ. კეს.-ექუს. დღ. 53,12.** იხ. საქმე.

**ჴელთ-სხმა** დაჭერა: „ჴელთ-ვისხნეთ ცოცხალნი" **O, IV მფ. 7,12.** იხ. სხმა.

**ჴელით-მოქმედ-ი** მუშა, ხელოსანი, მშრომელი: „მრა-ვალნი ჴელით-მოქმედნი, რომელნი დღითი-დღე მოირეწ-ენ საზრდელსა თჳსსა" **ბ. კეს.-ექუს. დღ. 39,21.** იხ. მოქ-მედი.

**ჴელ(ით)-პყრობა** ხელის დაჭერა: „იგინი ერთიერთსა ჴელით-პყრობით შთამოჰყვანდა ზღუად" **საკ. წიგ. II 141,17;** „მოვიდოდა ჴელ-პყრობით ორთა თანა დიაკონთა" **საკ. წიგ. II 117,4.** იხ. პყრობა.

**ჴელით-საძიებელ-ი** შესახებელი: „იყავნ... ჴელით-სა-ძიებელი ბნელი" **O, გამოსლ. 10,21.** იხ. საძიებელი.

**ჴელ(ით)-ურიდობა:** „უკუეთუ მოისპო შენგან... ჴელ(ით)-ურიდობაჲ და სიტყუაჲ დრტჳნვისაჲ" **IO, ესთ. 58,9.** იხ. ურიდება.

**ჴელით-უქმნელ-ი** ხელთუქმნელი: „მაქუს ჩუენ ჴელით-უქმნელი საუკუნოჲ ცათა შინა" **Q, II კორ. 5,1;** „რომ-ლითაცა წინა-დაიცჳთეთ წინა-დაცუეთითა მით ჴელით-უქმ-ნელითა" **კოლ. 2,11;** „ქალაქი ჩემი ჴელით-უქმნელი არს" **საკ. წიგ. II 25,3;** „მესამესა დღესა სხუაჲ აღვაშენო, ჴელით-უქმნელი" **მრ. 14,58.** იხ. უქმნელი.

**ჴელით-ქმნულ-ი** ხელით გაკეთებული; კერპი: „არიან-მეა ღმერთნი ქვისანი ჴელით-ქმნულნი?" **საკ. წიგ. II 34,22;** „დავარღჳო ტაძარი ესე ჴელით-ქმნული" **მრ. 14, 58;** „არა თაყუანის-ვსცემ ღმერთსა ჴელით-ქმნულსა" **O, დან. 13,4;** „ყოველთა ჴელით-ქმნულთა დაჰმალვიდენ და შეაქუნდეს ქუაბებსა" **I, ეს. 2,18;** „თაყუანის-სცემ̆ენ ჴე-ლით-ქმნულთა" **ფს. 96,7.** იხ. ქმნული.

**ჴელით-წერილ-ი** ხელნაწერი, ნუსხა, თამასუქი, სიგე-ლი: „აჴოცა ჩუენთჳს ჴელით-წერილი ბრძანებით, რო-მელ იყო ანტაკრად ჩუენდა" **კოლ. 2,14;** „დაგიტევა ჴელით წერილი" **I პეტრე 2,21;** „ყოველი ჴელით-წერილი სიცრუვისაჲ განხეთქე" **I, ეს. 58,6;** „გაქუსა ჴელით-წერი-ლი მისი?" **მ. ცხ. 299v;** „დაუსხნეს სიმტკიცენი და ჴელით-წერილნი" **ი.-ე. 14,33.** იხ. წერილი.

**ჴელით-ხურო:** „შეკრიბა მეფემან ყოველი ყრმები... ჴე-ლით-ხუროთაჲ მწირთაჲ" **H—341,753.** იხ. ხურო.

**ჴელის-ამპყრობელ-ი** ხელის დამჭერი, მხსნელი, მშვე-ლელი, შემწე: „უფალი ჴელის-ამპყრობელ არს მისა" **Ꮯ, ფს. 36,24;** „ჴელის-ამპყრობელ ექმენ შენ გლახაკსა" **O, ზირ. 29,12;** „ჴელის-ამპყრობელი ჩემი ხარი შენ" **ფს. 90,2;** „შემწე და ჴელის-ამპყრობელი ჩემი ხარი შენ" **ფს. 118,114;** „უკუეთუ... ვინმე იხილის დაბრკოლებად, ჴე-ლის-ამპრობელ ეყვის მას" **მ. სწ. 243,28.** იხ. ამპყრო-ბელი.

**ჴელის-აპყრობა, ჴელის-აღპყრობა** «შეწევნა»: „ნუ ჴელსა აღუპყრობ ცოდვილსა" **O,**—„ნუ შეეწევი ცოდვილსა" **pb., ზირ. 12,4;** „შენ თანა ჴელი აღუპრა მას, ვითარცა მწირსა და მსხემსა" **G, ლევიტ. 25,35;** „შენ ოდენ ამათ ობოლთა ჴელი აღუპყარ" **ი.-ე. 19,12.** „**ჴე-ლის-აპყრობად** ჩემდა მომხედენ" **Ղ,**—„შეწევნად ჩემდა მომხედე" **Ꮯ, ფს. 21,20.** იხ. აღპყრობა.

**ჴელის-განდგმა:** „იკადრა ჴელის-განდგმად და დაყე-ნებად" **O, I ეზრა 6,33.** იხ. განდგმა.

**ჴელის-დადება:** ხელთდასხმა, ხელის დადება: „ჴე-ლის-დადებით უკურთხნეს მათ ეკლესიად-ეკლესიად ხუ-ცესნი" **საქ. მოც. 14,23;** „ვიტყოდი რაჲ მრავალსა, ჴელი დაიდვან პირსა მათსა" **O, სიბრძ. სოლ. 8,12.** იხ. დადება.

**ჴელისა მიყოფა** დაწყება, შეხება: „ჴელი მიყო ჰეროდე მეფემან ძჳრის-ყოფად" **საქ. მოც. 12,1;** „მი-ყო ჴელი ერთმან ვინმე ერისაგანმან" **ფლკტ. 137,34.** „არა ჯერ-იყო შენდა **ჴელისა-მიყოფაჲ** კაცისა შარავანდედისა" **ფლკტ. 139,17;** „არღარა იკადრეს ჴელისა-მიყოფად სხუათა მათ მიმართ" **ანან. ებრ. 313r.** იხ. მიყოფა.

**ჴელისა მოყოფა** «ჴელის შეყოფა»: „მოყავ ჴელი ყოფად" **B,**—„ჴელი შეჰყავა მაგას ყოფად" **A, სბსტ. 131,17.** იხ. მოყოფა.

**ჴელისა შეყოფა** ხელის მოკიდება, «ჴელ-ყოფა», «შე-ძინება»: „ბრძოლად მისა ჴელი შეყო" **O, I ეზრა 1,28;** „ჴელი შეყავთ მერმეცა" **A,**—„შესძინეთ ყოფად მე-

ორეცა“ B. სბსტ. 133,3; „ჴელი შეყვეს აღწერად მითხრობაჲ გულსავსედ სარწმუნოვებისათჳს“ DE.—„ჴელ-ყვეს ზეგარდამო განწესებად თხრობისაჲ მის“ C, ლ. 1,1. იხ. შეყოფა.

**ჴელ(ისა) შეხება** შეხება, დადება ხელისა: „ნუუკუე ჴელი შემახოს მამამან ჩემმან“ O, დაბ. 27,12. იხ. შეხება.

**ჴელის-მპყრობელ-ი:** „ვაშა, ვაშა, ჴელის-მპყრობელნო!“ H—2251,337v. იხ. მპყრობელი.

**ჴელის-პყრობა** ხელის დაჭერა: „მიპყრა ჴელი ჩემი და გამომიყვანა მე მის ადგილისაგან“ ანან. ებრ. 42v. იხ. პყრობა.

**ჴელის-საპყრობელ-ი** ხმალი: „გამოვიტაცო ჴელის-საპყრობელი ჩემი გუამისაგან მისისა“ ეზეკ. 21,3. იხ. საპყრობელი.

**ჴელის-უფალ-ი** ხელის, თანამდებობის პატრონი ანუ მქონებელი: „მოვიდეს ოდესმე ელენნი მიცემად სიყუარულისა და თანა-წარიყვანნეს ჴელის-უფალნი მონასტერთანი, რაჲთა უჩუენებდენ, რომელთა იგი საჭიროდ უჴმს“ მ. ცხ. 171v. იხ. უფალი.

**ჴელის-ჴელ** მაშინვე, საჩქაროდ: „ჴელის-ჴელ აღუვარენ იგი (გულის-სიტყუანი) მამასა შენსა სულიერსა“ მ. ცხ. 370v; „ჴელის-ჴელ განიკითხავნ მას“ მ. ცხ. 228v; „ჴელის-ჴელ მოაწევს რისხვასა ცოდვილთა ზედა“ A—92,252. იხ. ჴელი.

**ჴელმოჭდობა:** „ჭაბუკთადა გაეწესა საშოვალ ეკლესიასა დგომაჲ და ორკეცად და სამკეცად დგიან ჴელმოჭდობით და მოწიწებით“ ი.-ე. 34, 9. იხ. მოჭდობა.

**ჴელმწიფჱ** მთავარი, ხელისუფალი, მბრძანებელი, შემძლებელი: „ჴელმწიფჱ არს ძჱ კაცისაჲ“ მთ. 9,6; „სიბრძნჱ შეეწევის კაცსა უფროჲს ათისა ჴელმწიფისა, რომელნი იყვნეს ქალაქსა შინა“ O, ეკლ. 7,20; „უბრძანა მოწოდებაჲ... ჴელმწიფეთა“ ფლკტ. 135,16; „მეფეთა და ჴელმწიფეთა ვერ შეუძლო დამორჩილებად“ ს. გაბ.-მოც. საჴს. 95,6; „ჴელმწიფე ხართ მათა კეთილის-ყოფად“ მრ. 14,7; „ნუ მოაკლდებინ მთავარი იუდაჲსგან და არცა ჴელმწიფჱ წყვილთა მისთაგან“ იპ. რომ.-კურთხ. ისაკ და იაკ. 68,12; „გამოირჩინა ათორმეტნი კაცნი ჴელმწიფენი ნათესავთა მათთა“ იპ. რომ.-კურთხ. მოს. 120,7; „დღეს ჴელმწიფე არნ და ხვალე მონა“ მ. სწ. 90,23. იხ. საჴელმწიფო.

**ჴელმწიფება** უფლება, «ფლობა», შეძლება, მთავრობა, უფროსობა, ხელისუფლება, «საბრძანებელი»: „დიდ-დიდნი ჴელმწიფებედ მათ ზედა“ მთ. 20,25; „მდიდარნი ჴელმწიფებდენ მათ ზედა“ მრ. 10,42; „უჴელმწიფებიეს კაცი თავსა თჳსსა ზედა ყოფად კეთილისა“ მ. სწ. 45,7. „ჴელმწიფებაჲ აქუს ძესა კაცისასა“ DE, მთ. 9,6; „აქუნდეს მათ ჴელმწიფებაჲ... განსხმად ეშმაკთა“ DE,—„აქუნდეს ფლობაჲ... განსხმად ეშმაკთა“ C, მრ. 3,15; „კაცი ვარ ჴელმწიფებასა ქუეშე განწესებულ“ ლ. 7,8; „გულისჴმაყო, რამეთუ ჴელმწიფებისაგან ჰეროდესისა არს“ DE,—„ვითარცა აგრძნა, ვითარმედ საბრძანებელისაგან ჰეროდესი არს“ C, ლ. 23,7; „ნუ სცემ მას ჴელმწიფებასა სიჭაბუკესა მისსა“ O, ზირ. 30,11; „დიდსა ჴელმწიფებასა და პატივსა აღუთქუმიდა“ რიფს. 176,30; „ეგულებოდა რაჲ აღსრულებაჲ, ყოველი ჴელმწიფებაჲ და უფლებაჲ მამასა ეფთჳმეს მისცა“ ი.-ე. 25,34; „ყოველთა წინამძღურობაჲ გჳყუარს, ყოველნი ჴელმწიფებასა ვეძიებთ“ მ. სწ. 266,29. იხ. ჴელმწიფე.

**ჴელოვან-ი, ჴელოან-ი** (ჴელოვნისა) ხელოსანი, ოსტატი; ერუდიტი: „არა ესმინ მას ჴმაჲ მსახრვალისა ჴელოვნისაჲ“ ფს. 57,6; „ჴელითა ჴელოვნისაჲთა ქმნული იქის“ ზირ. 3,24; „ენაჲ ჩემი—ვითარცა საწერელი მწიგნობრისა ჴელოვნისაჲ“ ფს. 44,2; „შუბლი იგი უშუერადრე გამოუქმნიეს ჴელოვანთა მათ“ ფლკტ. 150,30; „ვითარცა მკურნალმან ჴელოანმან იწყო ვედრებად მისა და კურნებად“ მ. ცხ. 130v; „კელრისადა დაემცნა წინამძღუარსა საჴმრისა მიცემაჲ ძმათა და ჴელოანთაჲ“ ი.-ე. 44,22. იხ. ჴელი; სიჴელოვნე, ჴელოვნება; შდრ. სიტყუა-ჴელოვანი, სიტყჳთ-ჴელოვანი.

**ჴელოვანთ-მოძღუარ-ი:** „მეცნიერებასა ჴელოვანთ-მოძღუარსა დაჰკჳრდებოდა“ ს. გაბ.-მოც. საჴს. 329. იხ. მოძღუარი.

**ჴელოვნება** ხელოსნობა, ოსტატობა, უნარი, მოხერხებულობა: „უზეშთაეს და უძლიერჱს ჴელოვნებისა, კაცთაჲსა“ ოქრ.-მარხ. და იონ. 105,35; „გმადლობ შენ მხოლოო, ...არცა სიტყჳთა ამით, რომელი ჴელოვნებისაგან ამის სოფლისაჲსა ითქუმის, არამედ მით ჴმითა“ პეტრე მოც. 47,3. „ჴელოვნებისა მეცნიერთა მათ ჰრქუეს“ ფლკტ. 151,15, „ამან იცოდა ჴელოვნება — წერაჲ“ Sin.—6,146v. იხ. ჴელოვანი.

**ჴელოსან-ი** თანამდებობის პატრონი: „მიუთუალეს იკონომოსსა ლავრისასა, რომელ არს ჴელოსანი“ მ. ცხ. 177v; „ჴელოსანთა დაჰვედრნის, რაჲთა ნუგეშინის-სცემდენ“ ი.-ე. 36,22. იხ. ჴელი.

**ჴელუბანელ-ი** ხელდაუბანელი: „უკუეთუმცა ეკლესიად შეხჳდოდე, არამცა ინებე შესლვაჲ ჴელუბანელმან“ მ. სწ. 55,26. იხ. უბანელი.

**ჴელუბანელობა** ხელდაუბანლობა: „არა ჴელუბანელობაჲ შეაგინებს კაცსა... არამედ...“ მ. სწ. 55,27. იხ. ჴელუბანელი.

**ჴელ-ყოფა** ხელის მოკიდება, შეხება, დაწყება: „ჴელ-ყვეს დღესა მას პირველსა თჳს-თავსა თჳსა მის პირველისასა განწმედად“ M, II ნშტ. 29,17; „ჴელ-ვყავ აღვსებად მისგან ჭურჭელისაცა“ მ. ცხ. 423v; „ნომერიანოს ჴელ-ყო შესლვად ეკლესიად“ ბაბ, 44,13; „ჴელ-ყვეს გამოცდაჲ მისი“ მ. ცხ. 234r, „მიბრძანეს ამისი ჴელ-ყოფაჲ“ ი.-ე. 14,17. იხ. ყოფა.

**ჴელცალიერად** «ცალიერი»: „ნუ წარავლინებ მას ჴელცალიერად“ O,—„ნუ მიაქცევ მას ცალიერსა“ pb., ზირ. 29,12. იხ. ცალიერად (ცალიერი).

**[ჴელ-ცემა]** ხელის მოკიდება; მოცემა: „რაჲსა ჴელ-ცემულ იქმენ საქმესა, რომელსა ვერ შემძლებელ იყავ აღსრულებად?“ ანდ.-ანატ. 207,20; „სასუენებელნი ესე მრავალნი ჴელ-ცემულ გუექმნენ ჩუენ“ საკ. წიგ. II 65,34. იხ. ცემა.

**ჴელცუდად** «ცალიერი»: „ნუ ეჩუენები პირსა უფლისასა ჴელცუდად“ O,—„ნუ გამოსჩნდები წინაშე უფლისა ცალიერ“ ზირ. 32(35),6; „არა გამოავლინო იგი შენგან ჴელცუდად“ M,—„არა განავლინო იგი ცალიერი“ G, II შჯ. 15,13. იხ. ცუდად (ცუდი).

